ჰაინც ფენრიხი
ზურაბ სარჯველაძე

# ქართველურ ენათა ეტიმოლოგიური ლექსიკონი

მეორე, შევსებული და გადამუშავებული გამოცემა

სულხან-საბა ორბელიანის სახელობის თბილისის სახელმწიფო პედაგოგიური უნივერსიტეტის გამომცემლობა

თბილისი
2000

ნაშრომი პირველად 1990 წელს გამოქვეყნდა. ამ გამოცემაში გათვალისწინებულია ბოლო ათწლეულში გამოვლენილი ახალი მასალა.

წიგნი განკუთვნილია ქართველური ენების, საქართველოს ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიის სპეციალისტთათვის, სტუდენტების, მაგისტრანტებისა და დაინტერესებულ მკითხველთათვის.



ტომის რედაქტორი **ალ. ონიანი**

რეცენზენტები: **გ. კარტოზია**, **ი. ქობალავა**

თბილისის სახელმწიფო პედაგოგიური უნივერსიტეტის გამომცემლობა, 2000

$Ф\frac{4602030000}{608(06)-90}$

**ISBN** 99928-77-14-6

# პირველი გამოცემის წინასიტყვაობა

ქართველური ენები შეადგენს მონათესავე ენათა ოჯახს. ეს ენები მოიცავს ცენტრალური და დასავლეთი კავკასიონისა და ამიერკავკასიის ვრცელ ტერიტორიას. ენათა ოჯახის სახელწოდება უკავშირდება ეთნონიმს — **ქართველი**.

ქართველურ ენათა ოჯახში შედის ქართული, მეგრული, ლაზური და სვანური ენები. მეგრული და ლაზური სპეციალისტთა ერთი ნაწილის მიერ მიჩნეულია ერთი და იმავე ენის დიალექტებად (ამ ენას **ზანურს**, ან **კოლხურს** უწოდებენ). წინამდებარე წიგნში მეგრული და ლაზური დამოუკიდებელ ენებად არის ჩათვლილი.

ნათესაობის თვალსაზრისით ქართველურ ენათა ურთიერთმიმართება ყველაზე უკეთ ჩანს შემდეგი სქემიდან, რომელიც არსებითად გერჰარდ დეეტერსისაგან მომდინარეობს:




ქართული ენა საქართველოს რესპუბლიკის სახელმწიფო ენაა. ქართულად მეტყველებს 4 მილიონზე მეტი კაცი. საქართველოს ფარგლებს გარეთ ქართულად მოლაპარაკე მოსახლეობა არის აზერბაიჯანში (საინგილო), თურქეთში (შავშეთი, იმერხევი ...), ირანში (ფერეიდანი) და ჩრდილოეთ კავკასიაში (სოჩი, ყიზლარ-მოზდოკი, ორჯონიკიძე ...).

ქართული სალიტერატურო ენის გვერდით არსებობს მრავალი დიალექტი, რომელთაც გარკვეული წვლილი შეიტანეს ქართული სამწერლობო ენის განვითარებაში და რომლებიც ამ ენის გამდიდრებისა და სრულყოფის წყაროს წარმოადგენენ.

ა. შანიძის აზრით, ქართული დიალექტები ქმნის შემდეგ ჯგუფებს: I — ფხოური (ხევსურული, მოხეური, თუშური); II — მთიულურ-ფშაური (მთიულურ-გუდამაყრული, ფშაური); III — ქართლურ-კახური (ქართლური, კახური, ჯავახური, მესხური, ქიზიყური); IV — დასავლური (იმერული, გურული, რაჭული, ლეჩხუმური); V — სამხრეთ-დასავლური (აჭარული, იმერხეული).

მეგრული ენა გავრცელებულია საქართველოს დასავლეთ ნაწილში, კერძოდ, კოლხეთის დაბლობის ჩრდილოეთ ნაწილში და ჩრდილოეთით მოსაზღვრე მთიან ტერიტორიაზე. გამოყოფენ სენაკურსა და ზუგდიდურ-სამურზაყანოულ დიალექტებს.

ლაზური გვხვდება შავ ზღვასა და მთებს შორის ვიწრო ზოლში, სოფ. სარფიდან (საქართველოს სამხრეთ საზღვარზე) ქემერამდე (თურქეთში). იგი სამ დიალექტად იყოფა: ათინური, ვიწურ-არქაბული და ხოფ·ური.

სვანური ენა გავრცელებულია ჩრდილო-დასავლეთ საქართველოში (მესტიისა და ლენტეხის რაიონები). გამოიყოფა ოთხი დიალექტი: ბალსზემოური, ბალსქვემოური, ლაშხური და ლენტეხური.

ჩვენამდე მოაღწია მდიდარმა ძველმა ქართულმა ლიტერატურამ. ქართული სალიტერატურო ენა დასაბამიდანვე ემსახურებოდა ყველა ქართველურ ტომს — ქართველებს, მეგრელებს, ლაზებს, სვანებს. ყველა ქართველურ ტომს თავისი წვლილი შეჰქონდა ქართული სალიტერატურო ენის განვითარების საქმეში.

უძველესი ქართული წერილობითი ძეგლები — ბოლნისისა და ურბნისის ეკლესიათა წარწერები — შესრულებულია მრგლოვანი (ასომთავრული) დამწერლობით. ბოლნისის ყველაზე ადრინდელი წარწერა თარიღდება IV საუკუნის შუა წლებით. შესაძლოა, დაახლოებით ამ ეპოქას განეკუთვნებოდეს ურბნისის წარწერაც.

ძველი და ახალი აღთქმის წიგნთა ქართული ვერსიის ჩამოყალიბების დროდ სპეციალისტებს IV საუკუნე მიაჩნიათ.

არსებობს გარკვეული ალბათობა იმისა, რომ ქართული დამწერლობა გაცილებით უფრო ძველია, ვიდრე ჩვენამდე მოღწეული უძველესი წერილობითი ძეგლები (საისტორიო ტრადიცია ქართული დამწერლობის შექმნას მეფე ფარნავაზის სახელს (III ს. ჩვ. წელთაღრიცხვამდე) უკავშირებს).

ქართულმა დამწერლობამ განვითარების სამი საფეხური განვლო: მრგვლოვანი (ასომთავრული), ნუსხური (IX საუკუნიდან) და მხედრული (X საუკუნიდან), რომელიც დღესაც იხმარება.

ქართველურ ენათა ნათესაობა შენიშნეს ი. გიულდენშტედმა, ი. კლაპროთმა და სხვებმა. ჯერ კიდევ ი. გიულდენშტედმა მიუთითა მეგრულისა და ქართულის სიახლოვეზე (Güldenstedt, I, 342; 413).

მანვე აღნიშნა, რომ სვანური უფრო დაშორებულია ქართულს, თუმცა ცხადია მისი კავშირი ქართულთან (I, 342; 413).

ასევე გარკვევით მიანიშნებდა ქართულის, მეგრულისა და სვანურის ნათესაობას ი. კლაპროთიც. ამას გარდა, როგორც უკვე მიუთითა გ. როზენმა, ი. კლაპროთმა უდავოდ დაასაბუთა ლაზურის ნათესაობა ქართველურ (იბერიულ) ენებთან (G. Rosen 1845, 2).

ქართველურ ენათა მონათესავე ლექსიკის შეპირისპირებაში უდიდესი წვლილი შეიტანეს გ. როზენმა, ფრ. ბოპმა, მ. ბროსემ.

გ. როზენმა 1843 წელს ბერლინის მეცნიერებათა აკადემიაში წაიკითხა მოხსენება «Über die Sprache der Lasen», რომელშიაც მოგვცა მთელი რიგი უაღრესად საინტერესო შეპირისპირებებისა.

გ. როზენმა ერთმანეთს შეუდარა ქართველურ ენათა რიცხვითი სახელები (ქართ. **ერთ-** : მეგრ. **ართ-** : ლაზ. **ართ-**; ქართ. **ორ-** : მეგრ. **ჟირ-** : ლაზ. **ჟურ-** : სვან. **ჲორ-**; ქართ. **სამ-** : მეგრ. **სუმ-** : ლაზ. **სუმ-** : სვან. **სემ-**; ქართ. **ოთხ-** : მეგრ. **ოთხ-** : ლაზ. **ოთხ-** : სვან. **ჳოშთხ-**; ქართ. **ხუთ-** : მეგრ. **ხუთ-** : ლაზ. **ხუთ-** : სვან. **ჳოხჳიშდ-**; ქართ. **ექვს-** : მეგრ. **ამშვ-** : ლაზ. **ამშვ-** : სვან. **უსგჳა-**; ქართ. **შჳიდ-** : მეგრ. **შქვით-** : ლაზ. **შქვით-** : სვან. **იშგჳიდ-**; ქართ. **რვა-** : მეგრ. **რუო-** : ლაზ. **რუო-** : სვან. **არა-**; ქართ. **ცხრა-** : მეგრ. **ჩხორო-** : ლაზ. **ჩხორო-** : სვან. **ჩხარა-**; ქართ. **ათ-** : მეგრ. **ვით-** : ლაზ. **ვით-** : სვან. **ჲეშდ-**; ქართ. **ოც-** : მეგრ. **ეჩ-** : ლაზ. **ეჩ-**; ქართ. **ას-** : მეგრ. **ოშ-** : ლაზ. **ოშ-** : სვან. **ა̈შ**-ირ (G. Rosen 1845, 110).

გ. როზენმა შეაპირისპირა აგრეთვე ქართველურ ენათა ძირითადი ლექსიკური ფონდის შემადგენლობაში შემავალი ისეთი ლექსიკური ერთეულები, როგორიცაა: ქართ. **თმა** : მეგრ. **თომა** : ლაზ. **თომა**; ქართ. **პირ-** : მეგრ. **პიჯ-** : ლაზ. **პიჯ-**; ქართ. **თუალ-** : მეგრ. **თოლ-** : ლაზ. **თოლ-**; ქართ. **ცხუირ-** : მეგრ. **ჩხვინდ-** : ლაზ. **ჩხვინდ-**; ქართ. **ყურ-** : მეგრ. **ჸუჯ-** : ლაზ. **ყუჯ-**; ქართ. **ლაშ-** : ლაზ. **ლეშქ-**; ქართ. **ენა** : მეგრ. **ნინა** : ლაზ. **ნინა**; ქართ. **თით-** : მეგრ. **კით-** : ლაზ. **კით-**; ქართ. **გულ-** : ლაზ. **გურ-**; ქართ. **ოფლ-** : მეგრ. **ოფუ-** : ლაზ. **უფ-**; ქართ. **სულ-** : ლაზ. **შურ-** (Rosen 1845, 30-31); ქართ. **დედა** : მეგრ. **დიდა** : ლაზ. **დიდი** «ბებია»; ქართ. **ძმა** : მეგრ. **ჯიმა** : ლაზ. **ჯუმა**; ქართ. **და** : მეგრ. **და** : ლაზ. **და** : სვან. **და**-ჩჳირ (Rosen 1845, 31-32); ქართ. **თუე** : მეგრ. **თუთა** : ლაზ. **თუთა**; ქართ. **დღე** : მეგრ. **დღა** : ლაზ. **დღა**; ქართ. **ცა** : მეგრ. **ცა** : ლაზ. **ცა** : სვან. **ცა**; ქართ. **მზე** : მეგრ. **ბჟა** : ლაზ. **ბჟა** (Rosen 1845, 33-34); ქართ. **თოვლ-** : მეგრ. **თირ-** : ლაზ. **თორ-**; ქართ. **ტბა** : ლაზ. **ტობა**; ქართ. **ზღუა** : ლაზ. **ზღუა** (Rosen 1845, 34); ქართ. **ღმერთ-** : მეგრ. **ღორონთ-** : ლაზ. **ღორონთ-** : სვან. **ღერბეთ-** (იქვე 33); ქართ. **თაგუ-** : ლაზ. **თუგ-**; ქართ. **ქარ-** : მეგრ. **ხოჯ-** : ლაზ. **ხოჯ-**; ქართ. **ფურ-** : ლაზ. **ფუჯ-**; ქართ. **დათუ-** : ლაზ. **თუთ-**; ქართ. **მამალ-** : მეგრ. **მუმულ-** : ლაზ. **მუმულ-** (იქვე 29); ქართ. **წით-ელ-** : მეგრ. **ჭით-ა** : ლაზ. **ჭით-ა** (იქვე 37) და სხვ.

გ. როზენმა ფაქტობრივად ჩაუყარა საფუძველი ქართველურ ენათა ლექსიკის შედარებითი მეთოდით შესწავლას. მის მიერ გამოვლენილი მასალა გამოიყენა ფრ. ბოპმა (Bopp 1846), რომელმაც, თავის მხრივ, შეაპირისპირა ქართველურ ენათა მთელი რიგი მორფოლოგიური მაწარმოებლები (ქართ. -**დ** (სავრცობი) : ლაზ. -**დ**; ქართ. -**ენ** (მრავლობითობის სუფიქსი ზმნაში) : ლაზ. -**ან**; ქართ. -**ს** (მესამე სუბ. პირის ნიშანი) : ლაზ. -**ს** და სხვ.); ნაცვალსახელური ძირები (ქართ. **გ**- : სვან. **ჯ**-; ქართ. **ვი**- : ლაზ. **მი**-; ქართ. **მა**- : ლაზ. **მუ**-). 1847 წელს დაიბეჭდა გ. როზენის ნაშრომი «Über das Mingrelische, Suanische und Abchasische», რომელშიც გამეორებულია მთელი რიგი ადრინდელი შეპირისპირებებისა, აგრეთვე გვხვდება ახალი დაკავშირებანი (მაგ., ქართ. -**ებ** (მრავლობითი რიცხვითის ნიშანი) : მეგრ. -**(ე)ფ** : ლაზ. -**ფ** (Rosen 1847, 408); ქართ. **ძაღლ**- : მეგრ. **ჯოღორ**- : სვან. **ჟეღ**; ქართ. **შვილ**- : მეგრ. **სქუა**- და სხვ.); შეპირისპირებულია ქართული, მეგრული და ლაზური პირის ნაცვალსახელები (Rosen 1847, 411).

მარი ბროსე იყო პირველი მკვლევარი, ვინც შენიშნა ქართველურ ენებს შორის არსებული ფონემათშესატყვისობანი (Brosset 1849, 72-78; ამის შესახებ იხ. Fähnrich 1985, 31; შდრ.: როგავა 1953, 40; ჩიქობავა 1965, 316; ЭСКЯ, 19). ამიტომ სწორედ იგი უნდა მივიჩნიოთ ქართველური ენათმეცნიერების მესაფუძვლედ. მ. ბროსეს ეკუთვნის რამდენიმე ათეული ქართველური ძირის შეპირისპირება. განსაკუთრებით უნდა გაესვას ხაზი იმას, რომ მან გამოავლინა ზმნურ ძირთა შესატყვისები (ქართ. **სუ**- : მეგრ. **შუ**- (Brosset 1849, 78); ქართ. **ყუარ**- : მეგრ. **ცორ**- (იქვე 75); ქართ. **ძახ**- : მეგრ. **ჯოხ**- (იქვე 76); ქართ. **ჭამ**-/**ჭმ**- : მეგრ. **ჭკომ**- (იქვე 73; 78) და სხვ.

ქართველურ ენათა ისტორიულ-შედარებითი თვალსაზრისით შესწავლაში უდიდესი წვლილი შეიტანა ალექსანდრე ცაგარელმა. 1872 წელს დაიბეჭდა მისი შრომა: «Сравнительный обзор морфологии иберийской группы кавказских языков». ა. ცაგარელმა მასში პირველად წარმოადგინა ქართველურ ენათა ზმნისა და სახელის ძირითად კატეგორიათა შედარებითი ანალიზი, მოგვცა რიგ მორფოლოგიურ ფორმანტთა შეპირისპირება.

1880 წელს ა. ცაგარელმა გამოაქვეყნა «Мингрельские этюды». ამ ნაშრომის მეორე ნაკვეთში მიმოხილულია მეგრულის ფონეტიკური სისტემა, მისი ძირითადი თავისებურებანი და მოცემულია ბგერათშესატყვისობანი მეგრულსა და ქართულს შორის (Цагарели 1880, 1-92). ა. ცაგარელმა შეავსო და დააზუსტა ის ფორმულები, რომლებიც თავის დროზე მ. ბროსემ წარმოადგინა. რა თქმა უნდა, ა. ცაგარლის ტაბულებში არაერთი უზუსტობაც გვხვდება, მაგრამ არსებითი ის არის, რომ მას უკვე გათვალისწინებული ჰქონდა მეგ-

რულსა და ქართულს შორის არსებულ კანონზომიერ შესატყვისობათა უდიდესი ნაწილი.

აქვე უნდა აღინიშნოს, რომ ა. ცაგარელმა თავის ნაშრომში პირველად შეაპირისპირა ქართულისა და მეგრულის რამდენიმე ათეული ძირი (ქართ. **ბაგ-** : მეგრ. **ბოგ-** (Цагарели 1880, 41); ქართ. **დგ-** : მეგრ. **დგ-** (იქვე 11); ქართ. **ვაც-** : მეგრ. **ოჩ-** (იქვე 20); ქართ. **ვს-** : მეგრ. **ფშ-/შ-** (იქვე 5); ქართ. **ვლტ-** : მეგრ. **რტ-/ნტ-** (იქვე 51) და სხვ.

ქართველურ ენათა ლექსიკის ისტორიულ-შედარებითი მეთოდით შესწავლის საქმეში დიდი დამსახურება მიუძღვის პეტრე ჭარაიას. მან 1895-1896 წლებში ჟურნალში «მოამბე» გამოაქვეყნა ვრცელი ნაშრომი «მეგრული დიალექტის ნათესაობრივი დამოკიდებულება ქართულთან (მასალა)». პ. ჭარაია ცდილობს დააზუსტოს ქართულისა და მეგრულის ბგერათშესატყვისობანი. საყურადღებოა მის მიერ პირველად წამოყენებული შეპირისპირებანი, რომელთა საკმაო ნაწილი ეჭვს არ იწვევს (ქართ. **ბან-** : მეგრ. **ბონ-** : ლაზ. **ბონ-**; ქართ. **დრეკ-/დრიკ-** : მეგრ. **დირაკ-/დირიკ-**; ქართ. **ვერძ-** : მეგრ. **ერჯ-** და სხვ.).

1912 წელს დაიბეჭდა პ. ჭარაიას საინტერესო ნაშრომი «Об отношении абхазского языка к яфетическим». ავტორი ეხება ქართველურ ენათა და აფხაზურის ურთიერთმიმართებას. მასში მოცემულია არაერთი საინტერესო დაკავშირება (ქართ. **გრწყილ-/რწყილ-** : მეგრ. **წყჷრ-/წყირ-**; ქართ. **გუს-/ქუს-/ ქს-** : მეგრ. **რშ-** : სვან. **ჯიშ-** და სხვ.).

პ. ჭარაიას ნაშრომებიდან განსაკუთრებით უნდა გამოიყოს «ქართულ-მეგრული და მეგრულ-ქართული შედარებითი ლექსიკონი (მასალები იაფეტურ ენების მკვლევართათვის)», რომელიც 1918 წელს ავტორმა ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელ საზოგადოებას შესწირა (აქვე აღვნიშნავთ იმასაც, რომ ჯერჯერობით, სამწუხაროდ, ვერ მოხერხდა ამ საინტერესო ნაშრომის პუბლიკაცია[1]. იგი ინახება საქ. მეცნ. აკადემიის ხელნაწერთა ინსტიტუტში).

ნაშრომს უძღვის წინასიტყვაობა, რომელშიც მიმოხილულია მეგრულისა და ქართულის ურთიერთმიმართების საკითხი, მეგრულის ძირითადი ფონეტიკური თავისებურებანი, მეგრულსა და ქართულს შორის არსებული კანონზომიერი შესატყვისობანი.

პ. ჭარაიამ თავის ნაშრომში მრავალი მონათესავე ძირი (ფუძე) გამოავლინა (ქართ. **ბრ-** : მეგრ. **ბურ-**; ქართ. **ბრაგ-** : მეგრ. **ბურგ-**; ქართ.

---

[1] ახლა ეს ხარვეზი ნაწილობრივ შევსებულია. 1997 წელს დაიბეჭდა პეტრე ჭარაიას «მეგრულ-ქართული ლექსიკონი» (წიგნი გამოსაცემად მოამზადა დარეჯან თვალთვაძემ).

**კორტ-/კრტ-** : მეგრ. **კირტ-**; ქართ. **მყენ-/მყნ-** : მეგრ. **ცონ-**; ქართ. **მშჳილ-** : მეგრ. **შქვილ-/შქვინ-**; ქართ. **რჯუ-** : მეგრ. **რძგუ-/რძგვ-** და სხვ.).

დასანანია, რომ პ. ჭარაიას ეს და ზოგჯერ ზემოთ დასახელებული სხვა ნაშრომებიც მხედველობიდან გამორჩათ ქართველურ ენათა ლექსიკის საკითხთა მკვლევრებს.

1895 წელს გამოქვეყნდა რ. ერკერტის ნაშრომი «Die Sprachen des kaukasischen Stammes», რომელშიც შესულია მ. ჯანაშვილისეული შეპირისპირებები. განსაკუთრებულ ყურადღებას იქცევს ის, რომ მასში პირველად არის კვლევა-ძიებისას ფართოდ მოხმობილი სვანური მასალა. მ. ჯანაშვილისეული დაკავშირებებიდან უთუოდ მნიშვნელოვანია: ქართ. **გრწყილ-/ რწყილ-** : სვან. **ზჷსყ-/ზისყ-**; ქართ. **ვაშლ-** : სვან. **ჳისგ-**; ქართ. **პერ-** : სვან. **პერ-**; ქართ. **რჯუ-** : სვან. **რსგჳ-**; ქართ. **სძე-** : სვან. **ლჷჯე-**; ქართ. **სიც-** : მეგრ. **ძჷც-/ძიც-**; ქართ. **სახ-ელ-** : სვან. **ჟახ-ე-** და სხვ.

ქართველურ ენათა შესწავლაში უდიდესი წვლილი მიუძღვის ნიკო მარს. ნ. მარმა დააზუსტა ქართველურ ენათა შორის არსებულ კანონზომიერ შესატყვისობათა ფორმულები, გაარკვია ქართული და მისი მონათესავე ენების ისტორიული ფონეტიკის მრავალი საკვანძო საკითხი. მის მრავალრიცხოვან შრომებში პირველადაა წარმოდგენილი ასზე მეტი უაღრესად საინტერესო შეპირისპირება. აქ დავასახელებთ რამდენიმეს: ქართ. **ანწლ-** : მეგრ. **ინჭირ-**: ლაზ. **ინჭირ-** : სვან. **გჵნჭჳ-** (Марр 1912b, 1095-1096); ქართ. **ზა-** : მეგრ. **ზო-** : სვან. **ზა-** (Марр 1913b, 316-317); ქართ. **სისხლ-** : ლაზ. **დიცხირ-** (Марр 1912c, 426); ქართ. **თოვ-** : ლაზ. **მთუ-** : სვან. **შდუჳ-** (Марр 1912a, 28); ქართ. **თხილ-** : სვან. **შდიხ-** (Марр 1911, 1201); ქართ. **რაცხ-** : ლაზ. **როცხ-/რეცხ-** (Марр 1908, 8); ქართ. **სელ-** : მეგრ. **სუ-**; ქართ. **შუელ-** : ლაზ. **მსქვერ-** (Марр 1911-1914, VI 421); ქართ. **ძეძუ-** : ლაზ. **დაძ-/დანძ-** (Марр 1915, 834); ქართ. **ძეღუ-/ძღუ-** : მეგრ. **ჯღ-/ნჯღვ-** : ლაზ. **ნჯღ-** (Марр 1914, 60-61); ქართ. **წად-** : სვან. **ჰად-/ ჰდ-** (Марр 1914, 37).

1914 წელს დაიბეჭდა იოსებ ყიფშიძის «Грамматика мингрельского (иверского) языка». მასში პირველადაა წარმოდგენილი რამდენიმე ათეული შეპირისპირება (უპირატესად ქართული და მეგრული ფორმებისა). ჩვენი აზრით, მათგან მისაღებია: ქართ. **ადრე** : მეგრ. **ორდო** (გვ. 294); ქართ. **გუალ-** : მეგრ. **გოლ-** (გვ. 218); მეგრ. **ზურ-** : ლაზ. **ზურ-** : სვან. **ზურ-** (გვ. 238); ქართ. **მასე** : მეგრ. **მოსა** (გვ. 199); ქართ. **შრ-** : მეგრ. **სქირ-/სქჷრ-** (გვ. 323); ქართ. **შუ-** : მეგრ. **სქვ-** (გვ. 322); ქართ. **ჩინ-** : მეგრ. **ჩქინ-/რჩქინ-** (გვ. 311); ქართ. **ცალ-/ცლ-** : მეგრ. **ჩოლ-** (გვ. 366) და სხვ.

ივანე ჯავახიშვილის მრავალმხრივი სამეცნიერო მოღვაწეობის ერთ-ერთ სფეროს ქართული და ქართველური ენების თავდაპირველი

ბუნებისა და ნათესაობრივი ურთიერთობის კვლევა შეადგენდა. მის ნაშრომებში მრავალი საყურადღებო შეპირისპირება გვხვდება: ქართ. **წუელ-** : მეგრ. **ჭვალ-** : ლაზ. **ჭვალ-/ნჭვალ-** (ჯავახიშვილი 1913, 6); ქართ. **მახხ-** : მეგრ. **მოხხ-** (ჯავახიშვილი 1918, 15); ქართ. **წნეხ-/წნიხ-** : მეგრ. **ჭინახ-** (ჯავახიშვილი 1913, 6) და სხვ.

ქართველისტიკაში საპატიო ადგილი უჭირავს გერჰარდ დეეტერსის ნაშრომებს. მან წამოაყენა ქართველურ ენათა დივერგენციის უაღრესად მნიშვნელოვანი ჰიპოთეზა, რომელიც დღეს თითქმის უცილობლად არის გაზიარებული, რადგანაც იგი ყველაზე უკეთ ხსნის ქართველურ ენათა ფუძე-ენის თანდათანობითი დაშლისა და ცალკეულ ენათა ჩამოყალიბების ისტორიულ თანამიმდევრობას. გ. დეეტერსმა რამდენიმე ათეული შეპირისპირება მოგვცა (ზოგიერთი მათგანის შესახებ მას თავისი აზრი გაუზიარებია კ. ჰ. შმიდტისათვის, რომელიც გ. დეეტერსზე მითითებით იმოწმებს მათ). აქ დავასახელებთ გ. დეეტერსისეულ რამდენიმე დაკავშირებას: ქართ. **ბერწყ-/ბრწყ-** : მეგრ. **რწკ-** (Deeters 1926, 82); ქართ. **ბრძ-** : მეგრ. **ბურჯ-** (Deeters 1926, 51); ქართ. **თუალ-** : სვან. **შდულ-** (იხ. Schmidt 1962, 113); ქართ. **სთ-** : სვან. **ლეთ-/ლით-** (Deeters 1930, 220); ქართ. **ძახ-** : სვან. **ჟახ-/ჟხ-** (Deeters 1930, 96) და სხვ.

გ. დეეტერსს განსაკუთრებული დამსახურება მიუძღვის ქართველურ ენათა ზმნური კატეგორიების ისტორიულ-შედარებითი მეთოდით შესწავლაში. მან შეაპირისპირა ქართველურ ენათა პირისა და რიცხვის ნიშნები, მაქცევრები, ზმნისწინები, თემატური სუფიქსები, გვარის ნიშნები, საწყისისა და მიმღეობის მაწარმოებლები და მისთ.

აკაკი შანიძე ქართველურ ენათა ერთ-ერთი უდიდესი მკვლევარია. მის ნაშრომებში განხილულია ქართული და სხვა ქართველური ენების სტრუქტურისა და აგებულების ძირითადი საკითხები. ა. შანიძის განსაკუთრებულ ყურადღებას ყოველთვის იპყრობდა ქართული და ქართულის მონათესავე ენების ლექსიკა. მან ახსნა მრავალი სიტყვის წარმომავლობა, ერთმანეთს პირველად შეუდარა რიგი ქართველური ფორმებისა (ქართ. **დაბ-** : სვან. **დაბ-** (იხ. თოფურია 1927a, 309); ქართ. -**ელ** (წარმომავლობის სუფიქსი) : მეგრ. **-არ** : ლაზ. **-არ** (Шанидзе 1915, 366-368); ქართ. **ძეღუ-/ძღუ-** : სვან. **ჟღჳ-/ჟოღჳ-** (Шанидзе 1941, 183) და სხვ.

ქართველურ ენათა ლექსიკის ისტორიულ-შედარებითი მეთოდით შესწავლაში არნ. ჩიქობავას დამსახურება მეტად დიდია. ამ საკითხს ეხება მისი მრავალი შრომა. განსაკუთრებით უნდა გამოიყოს «ჭანურ-მეგრულ-ქართული შედარებითი ლექსიკონი», რომელიც 1938 წელს დაიბეჭდა. იგი წარმოადგენს ქართველურ ენათა შედარებითი ლექსიკონის შექმნის ერთ-ერთ პირველ სერიოზულ ცდას. ნაშრომში გაანალიზებულია მონათესავე ენების მონაცემები, დალაგებულია სემან-

ტიკური ჯგუფების მიხედვით. ამოსავალია ლაზური (ჭანური): თუ სიტყვა ლაზურში არ დასტურდება, იგი ლექსიკონში ვერ მოხვდება. სვანურის ფორმები შედარებით იშვიათადაა მოხმობილი. არქეტიპების აღდგენას ავტორი ნაკლებად მიმართავს.

არნ. ჩიქობავას ეკუთვნის რამდენიმე ასეული შეპირისპირება. ფრიად მნიშვნელოვანია მისი წვლილი ქართულ და მეგრულ ფორმათა ლაზური ექვივალენტების გამოვლენის საქმეში (ქართ. **ბერ-** : ლაზ. **ბარ-**; ქართ. **ფრეწ-/ფრიწ-** : მეგრ. **ბურიწ-/ბირწ-** : ლაზ. **ბრუწ-/ბრიწ-** (ჩიქობავა 1938, 255); ქართ. **გრწყილ-/რწყილ-** : ლაზ. **მწკირ-** (ჩიქობავა 1938, 116); ქართ. **ვარცხ-** : მეგრ. **ორცხ-** : ლაზ. **ონცხ-** (ჩიქობავა 1938, 180); ქართ. **თელ-** : ლაზ. **თილ-** (ჩიქობავა 1938, 87); ქართ. **ლბ-** : ლაზ. **ლობ-/ლიბ-** (ჩიქობავა 1938, 302-303); ქართ. **რაცხ-** : მეგრ. **როცხ-** (ჩიქობავა 1938, 297); ქართ. **ფურჩ-** : მეგრ. **ფურცქ-** (ჩიქობავა 1938, 331) და სხვ.

ქართველურ ენათა ლექსიკის კვლევაში თვალსაჩინო დამსახურება მიუძღვის ვარლამ თოფურიას. მის ნაშრომებში პირველადაა წარმოდგენილი მრავალი საყურადღებო დაკავშირება. განსაკუთრებით უნდა აღინიშნოს, რომ ვ. თოფურია ფართოდ იყენებდა სვანურის მონაცემებს. მის მრავალრიცხოვან შეპირისპირებათაგან აქ რამდენიმეს დავასახელებთ: ქართ. **გალ-/გლ-** : სვან. **გალ-/გლ-** (თოფურია 1942a, 971); ქართ. **ვს-** : სვან. **გჺეშ-/გჺუშ-** (თოფურია 1941, 233); ქართ. **თაგუ-** : ლაზ. **მთუგ-** : სვან. **შდუგჺ-** (თოფურია 1926, 201); ქართ. **თავ-** მეგრ. **თი-** : ლაზ. **თი-** : სვან. **შდა-** (თოფურია 1926, 201); ქართ. **სარ-/სრ-** : მეგრ. **სინდ-** : ლაზ. **სიჯ-** (თოფურია 1947, 456); მეგრ. **ფაშქ-/ფეშქ-** : სვან. **ფიშგ-/ფშგ-** (თოფურია 1926, 203); ქართ. **ჩხიბ-** : სვან. **შხებ-/შხიბ-** (თოფურია 1960, 153); ქართ. **ცენ-** : სვან. **შენ-/შან-/შნ-** (თოფურია 1940, 49); ქართ. **წუწ-** : სვან. **წჺუს-** (თოფურია 1960, 155) და სხვ.

რამდენიმე საყურადღებო დაკავშირებაა მოცემული ჰანს ფოგტის ნაშრომებში: ქართ. **ბერ-** : სვან. **ბელ-** (Vogt 1939, 133); ქართ. **თხაზ-/თხზ-** : ლაზ. **თხოზ-** (Vogt 1947a, 78); ქართ. **კუს-** : სვან. **კჺეც-/კჺუც-** (Vogt 1947a, 78); ქართ. **ყარ-/ყრ-** : მეგრ. **ყორ-** (Vogt 1947a, 75) და სხვ.

XX საუკუნის 50-იან წლებში ქართველურ ენათმეცნიერებაში დაიწყო ახალი ხანა. სამეცნიერო ასპარეზზე გამოვიდა თაობა, რომლის წარმომადგენლებმა წამოაყენეს ახალი იდეები ქართველურ ენათა სტრუქტურისა და ისტორიის კარდინალურ საკითხთა შესახებ. ამ თაობის ყველაზე თვალსაჩინო წარმომადგენლებია: გ. მაჭავარიანი, თ. გამყრელიძე, ტ. გუდავა, კ. ჰ. შმიდტი, გ. კლიმოვი და სხვები.

ვ. პოლაკის (Polak 1955), გ. მაჭავარიანის (Мачавариани 1960), კ. ჰ. შმიდტის (Schmidt 1962) ნაშრომებში დაისვა ქართველურ

ენათა სიბილანტი თანხმოვნების ურთიერთმიმართების რეინტერპრეტაციის საკითხი.

გ. მაჭავარიანმა წამოაყენა სიბილანტ თანხმოვანთა სამი რიგის თეორია, რომელიც, ჩვენი აზრით, ყველაზე უკეთ ხსნის დღესდღეობით გამოვლენილ ქართველურ ენათა შესატყვისობებს.

თ. გამყრელიძემ (გამყრელიძე 1959) პოზიციურად ახსნა რიგი ე. წ. «ანომალიური» შესატყვისობებისა.

ტ. გუდავას ნაშრომებში (გუდავა 1958; გუდავა 1960; გუდავა 1964a და სხვ.) ბრწყინვალედ არის გადაჭრილი ქართველურ ენათა ისტორიული ფონოლოგიისა და მორფონოლოგიის არაერთი უძნელესი საკითხი.

ქართველური ენათმეცნიერების უმნიშვნელოვანეს მიღწევად ითვლება თ. გამყრელიძისა და გ. მაჭავარიანის მონოგრაფია «სონანტთა სისტემა და აბლაუტი ქართველურ ენებში». მასში წამოყენებულია თეორია სონანტთა კლასის არსებობისა გვიანდელ საერთო-ქართველურში, ფართოდ არის განხილული და დასაბუთებული აბლაუტის არსებობა ფუძე-ენაში. დადგენილია ძირეულ და აფიქსისეულ მორფემათა კანონიკური სახეები, ძირთა და აფიქსთა კომბინირების ძირითადი წესები და სხვ. ამ მონოგრაფიაში, ისე როგორც გ. მაჭავარიანის, თ. გამყრელიძის, ტ. გუდავას ზემოთ დასახელებულ და სხვა ნაშრომებში, მრავალი საყურადღებო შეპირისპირება გვხვდება.

ქართველურ ენათა ლექსიკის ისტორიულ-შედარებითი მეთოდით შესწავლაში დიდი წვლილი მიუძღვის კ. ჰ. შმიდტს. 1962 წელს გამოქვეყნებული მონოგრაფიის (Schmidt 1962) მეორე ნაწილი – ინდექსი – ფაქტობრივად წარმოადგენს ქართველურ ენათა მოკლე ეტიმოლოგიურ ლექსიკონს. კ. ჰ. შმიდტის მრავალი საინტერესო შეპირისპირებიდან დავასახელებთ რამდენიმეს: ქართ. **ბეზ-** : მეგრ. **ბაზ-** : ლაზ. **ბაზ-** (Schmidt 1961, 150); ქართ. **ელ-** : სვან. **ჰელ-/ჰლ-** (Schmidt 1962, 106); ქართ. **რეგუ-** : მეგრ. **რაგვ-** (იქვე 129); ქართ. **ცაცხუ-** : სვან. **ზესხ-** (იქვე 148) და სხვ.

ქართველურ ენათა ლექსიკის შესწავლას ეხება გიორგი კლიმოვის მრავალი ნაშრომი. მათგან განსაკუთრებით უნდა გამოიყოს «Этимологический словарь картвельских языков», რომელიც დღესდღეობით არსებულ ამ ტიპის ლექსიკონთაგან ყველაზე სრულია და ფასეული. გ. კლიმოვმა ერთგვარად შეაჯამა წინამორბედი მკვლევრების მიერ გაწეული სამუშაო, დააზუსტა მრავალი შეპირისპირება და, თავის მხრივ, მოგვცა ახალი უაღრესად საინტერესო დაკავშირებანი.

პრინციპული მნიშვნელობისაა გ. კლიმოვის მეთოდი. მან ერთმანეთისაგან მკვეთრად გამიჯნა საერთოქართველური და ქართულ-ზანუ-

რი ერთიანობის ეპოქათა რეკონსტრუქციები, რითაც ახალი ეტაპი შექმნა ქართველური ლექსიკის შესწავლის ისტორიაში.

გ. კლიმოვს ეკუთვნის რამდენიმე ასეული შეპირისპირება, რომლებიც მიღებულია ქართველურ ენების მკვლევართა მიერ და, ბუნებრივია, გაზიარებულია ამ ნაშრომში.

ქართველური ენების ლექსიკის შესწავლაში თვალსაჩინო დამსახურება მიუძღვით: ი. აბულაძეს, მ. ანდრონიკაშვილს, გ. ახვლედიანს, ბ. გიგინეიშვილს, გ. კარტოზიას, ქ. ლომთათიძეს, ლ. ნადარეიშვილს, ს. ჟღენტს, გ. როგავას, მ. ქალდანს, ა. გრენს, ფ. ნაისერს, ფ. ბორკს, კ. ბოუდას და სხვებს.

* *
*

ენათა ნათესაობის კრიტერიუმად ითვლება რეგულარული ფონემათშესატყვისობანი, რომლებიც ვლინდება ენის ძირითად ლექსიკურ ფონდში შემავალ ერთეულთა ექვივალენტებში. ამ შესატყვისობებს უნდა ჰქონდეს სისტემური ხასიათი.

ქართველურ ენათა ფონემათშესატყვისობანი სპეციფიკურ სურათს წარმოგვიდგენს. ძირითადი ფორმულები შეიძლება შემდეგი ცხრილით გამოიხატოს:

| საერთოქართ. | ახ. ქართ. | მეგრ. | ლაზ. | სვან. |
|---|---|---|---|---|
| 1 | 2 | 3 | 4 | 5 |
| *ა | ა | ო | ო | ა |
| *ე | ე | ა | ა | ე |
| *ი | ი | ი | ი | ი |
| *ო | ო | ო | ო | ო |
| *უ | უ | უ | უ | უ |
| *ბ | ბ | ბ | ბ | ბ |
| *ფ | ფ | ფ | ფ | ფ |
| *პ | პ | პ | პ | პ |
| *დ | დ | დ | დ | დ |
| *თ | თ | თ | თ | თ |
| *ტ | ტ | ტ | ტ | ტ |
| *ძ | ძ | ძ | ძ | ძ |

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| *ც | ც | ც | ც | ც |
| *წ | წ | წ | წ | წ |
| *ზ | ზ | ზ | ზ | ზ |
| *ს | ს | ს | ს | ს |
| *ძ$_1$ | ძ | ჯ | ჯ | ჯ |
| *ც$_1$ | ც | ჩ | ჩ | ჩ |
| *წ$_1$ | წ | ჭ | ჭ | ჭ |
| *ზ$_1$ | ზ | ჟ | ჟ | ჟ |
| *ს$_1$ | ს | შ | შ | შ |
| *ჯ | ჯ | ჯგ | ჯგ | ჯგ |
| *ჩ | ჩ | ჩქ | ჩქ | ჩქ/შგ |
| *ჭ | ჭ | ჭკ | ჭკ | ჭკ |
| *შ | შ | შქ | შქ | შგ |
| *გ | გ | გ | გ | გ |
| *ქ | ქ | ქ | ქ | ქ |
| *კ | კ | კ | კ | კ |
| *ღ | ღ | ღ | ღ | ღ |
| *ხ | ხ | ხ | ხ | ხ |
| *ჴ | ხ | ხ | ხ | ჴ |
| *ყ | ყ | ყ | ყ/კ | ყ |
| *ჰ | ჰ | — | ჰ/0 | — |
| *მ | მ | მ | მ | მ |
| *ნ | ნ | ნ | ნ | ნ |
| *რ | რ | რ | რ | რ |
| *ლ | ლ | ლ | ლ | ლ |
| *ვ̂ | ვ | ვ | ვ | ვ̂ |

ამ შესატყვისობათა სისტემური ხასიათი უდავოა. იმ დროს, როცა ლაბიალური, დენტალური, ველარული თანხმოვნები ქართველურ ენებში წარმოდგენილია «იდენტური» რეფლექსებით, სიბილანტები განსხვავებულ სურათს გვაძლევს: საერთოქართველური წინა სიბილანტები ყველა ქართველურ ენაში ერთგვარად — წინა სიბილანტების სახით — რეალიზდება. საერთოქართველურმა შუა სიბილანტებმა ქართულ ენაში მოგვცა წინა სიბილანტები, მეგრულში, ლაზურსა და

სვანურში — უკანა სიბილანტები. საერთოქართველური უკანა სიბილანტები ქართულში მოცემულია უკანა სიბილანტების სახით, ხოლო მეგრულსა, ლაზურსა და სვანურში — თანხმოვანთკომპლექსების (უკანა სიბილანტი + ველარული ხშული) სახით.

ამ რეგულარულ ფონემათშესატყვისობათა გარდა, რომელთაც სპონტანური ფონეტიკური ცვლილებები უდევთ საფუძვლად, გვხვდება მრავალი კომბინატორული ხასიათის მოვლენა, რომლებიც ფონემათშესატყვისობათა სურათს ართულებენ.

ძირითადი შესატყვისობის ქართ. ა : მეგრ. ო : ლაზ. ო : სვან. ა (შდრ.: *ა- (საარვისო ქცევის პრეფიქსი), *ასულ-, *ას̩-, *ბაბ-, *დაბ-, *ჳაც-, *ნა-, *ნათ-, *ქათ- და მისთ.) გვერდით არსებობს აგრეთვე შესატყვისობა ქართ. ა : მეგრ. ა : ლაზ. ა : სვან. ა (შდრ.: *-ა (საწყისის მაწარმოებელი), *და-, *ნენა-, *ნოღა-, *ცა- ...). ლაბიალურ ფონემათა მეზობლად გვხვდება შესატყვისობა ქართ. ა : მეგრ. უ (გადაბგერებით — ი) : ლაზ. უ (გადაბგერებით — ი) : სვან. ა (შდრ.: *-ამ (თემატური სუფიქსი), *ბალ-, *ბრწამლ-, *ბღლაძ-, *გაჳ-/გჳ-, *დათჳ-, *დაყუ-, *კჳალ-, *კჳართ-, *კჳარცხ-, *მა- (ნაცვალსახელური ძირი), *მჭად-, *სამ-, *ფალ- და მისთ.). ლაბიალურ ფონემათა ზეგავლენით შესაძლოა სვანურშიც გამოვლინდეს უ (უმლაუტით — ჳი) ქართული ა-ს შესატყვისად (შდრ.: *ჳაშლ-, *თაგჳ-, *თაფ-, *თაფლ-, *თჳალ-, *მაყჳ- და სხვ.). ქართულში ისტორიულად მომხდარი უმლაუტის შედეგად ჩამოყალიბდა შესატყვისობა ქართ. ე : მეგრ. ო/უ (შდრ.: *ბარწ-, *ლაღჳ-, *მასხ-, *ფასჳ- და მისთ.).

ზანურში მომხდარი უმლაუტით გამოიყვანება შესატყვისობა ქართ. ა : მეგრ. ე : ლაზ. ე (შდრ.: *არჩჳ-, *ზაშჳ-, *ლაშ-, *ფშალ-, *ძამლ- და სხვ.). სვანურმა უმლაუტმა შეაპირობა შესატყვისობა ქართ. ა : სვან. ა̈ (შდრ.: *ბაკ-, *დათჳ-, *ზა-, *ზარ-, *ღარ-). მხოლოდ თავკიდურა პოზიციაში იჩენს თავს შესატყვისობა ქართ. ა : მეგრ. ი : ლაზ. ი : სვან. ა/ე (შდრ.: *ათ-, *ანწ̩ლ- ...), რომელიც შესაძლოა შეპირობებული იყოს ანლაუტში გაუჩინარებული თანხმოვნებით.

კარგადაა წარმოდგენილი ძირითადი შესატყვისობა ქართ. ე : მეგრ. ა : ლაზ. ა : სვან. ე (შდრ.: *ბგერ-, *ბეზ-, *ბერ-, *ბელ-, ე- (ვნებითის ნიშანი), *ჳერ-, *თელ-, *ტენ-, *ლედლ-, *მე- (მიმღეობის პრეფიქსი), *ნე- (მიმღეობის პრეფიქსი), *ფერ-, *რეკ-, *სჳე-, *ტყე-, *ფეტჳ- და სხვ.). დენტალურ ან ალვეოლარულ თანხმოვანთა ზეგავლენით შესაძლოა მივიღოთ შესატყვისობა ქართ. ე : მეგრ. ი : ლაზ. ი : სვან. ე (შდრ.: *ბერწყ-/ ბრწყ-, *დედ-, *ჳედ- («სვლა»), *ჳენაკ-, *ზჳერ-, *კეც-, *მცენ-/მცნ-, *ჩემ- ...). ეს მოვლენა გარკვეულ შემთხვევებში სვანურსაც უნდა შეეხებოდეს (შდრ.: *სემ-/სმ-, *ფენ-, *ნენ- ...).

ლაბიალურ თანხმოვანთა ზეგავლენით წარმოდგება ქართ. **ე** : სვან **უ** (უმლაუტის გზით — **უ̂ი, ი**) (შდრ.: ***თხემ-**, ***მე-** (წარმოშავლობის პრეფიქსი), ***ტკუ̂ერ-** ...).

ზანურში მომხდარმა უმლაუტმა შეაპირობა შესატყვისობა ქართ. **ე** : მეგრ. **ე** : ლაზ. **ე** : სვან. **ე** (შდრ.: ***ბერგ-**, ***ბეძლ-**, ***გუ̂ელ-**, ***-ებ** (მრავლობითი რიცხვის მაწარმოებელი), ***უ̂ერძ$_1$-**, ***უ̂ერძ$_1$-**, ***მტუ̂ერ-**, ***ნემს$_1$-** და სხვ.).

სვანურში მომხდარი უკანა მიმართულების უმლაუტის შედეგად ჩამოყალიბდა შესატყვისობა ქართ. **ე** : სვან. **ა/ა̈** (შდრ.: ***ბერცენ-**, ***ბერჭ-**, ***უ̂ედ-** («თხოვნა, ნატვრა») და მისთ.).

საერთოქართველური ***ი** ფონემის მარცვლოვანი ალოფონის რეფლექსებს ასახავს შესატყვისობა ქართ. **ი** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** : სვან. **ი** (შდრ.: ***ბილ-**, ***ბირ-**, ***ბიჯ-**, ***გუ̂იმარ-**, ***დიდ-**, ***უ̂ი-**, ***ზისხლ-**, ***თხილ-**, ***ი-** (ქცევის ნიშანი), ***-ი** (სახელობითი ბრუნვის ნიშანი), ***ისლ-**, ***კუ̂ირ-**, ***კით-**, ***კითხ-**, ***ნი-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი), ***სკინ-**, ***ტილ-**, ***ცილ-**, ***წიფ-** და სხვ.). ცალკეულ შემთხვევებში ზანურში გვხვდება მერყეობა **ე/ი** (შდრ.: ***დიჭ-**, ***ფხინ-** ...).

ძირითადი ფორმულის ქართ. **ო** : მეგრ. **ო** : ლაზ. **ო** : სვან. **ო** (შდრ.: ***ბოდ-**, ***ბორ-**, ***ბორგ-**, ***გონ-**, ***ლოკ-**, ***მო-** (მიმღეობის პრეფიქსი), ***ნოლა-**, ***-ობ**, ***ოდ-**, ***ოთხო-**, ***ფოლ-**, ***ქორ-**, ***ღობ-** და სხვ.) გვერდით არსებობს მხოლოდ მინიმალური გადახრები. ლაბიალთა მეზობლობაში დასტურდება შესატყვისობა ქართ. **ო** : მეგრ. **უ** : ლაზ. **უ** : სვან. **უ** (უმლაუტის გზით — **ი**) (შდრ.: ***ბოკუ̂-**, ***თოუ̂-** და სხვ.), ამასთან ამავე პოზიციაში შესაძლოა სვანურში **ო** შენარჩუნებული იყოს კიდეც (შდრ.: ***ოფლ-**). გვხვდება ისეთი შემთხვევები, როცა **ო>უ** პროცესი თითქოს არაა მოტივირებული — ქართულში (შდრ.: ***ლოყ-**), მეგრულში — (შდრ.: ***დოლ-**), ლაზურში — (შდრ.: ***ქონ-**, ***ქორ-**), სვანურში — (შდრ.: ***გორ-**, ***კო-**). ზანური პალატალური უმლაუტის შედეგად წარმოდგა შესატყვისობა ქართ. **ო** : მეგრ. **ე** : ლაზ. **ე** (შდრ.: ***ოც-**, ***ღორ-** ...).

საერთოქართველური ***უ** ფონემის მარცვლოვანი ალოფონის რეფლექსებს ასახავს შესატყვისობები: ქართ. **უ** : მეგრ. **უ** : ლაზ. **უ** : სვან. **უ** (შდრ.: ***ასულ-**, ***ბუზ-**, ***ბურ-**, ***გულ-**, ***დუდ-**, ***ზურ-**, ***რუმ-**, ***ს$_1$უს$_1$-**, ***ტუ-**, ***ტყუბ-**, ***-უნ** (ზმნური სუფიქსი), ***-ურ** (უქონლობის სუფიქსი), ***ფუკ-**, ***ფურ-** და სხვ.), ქართულში მომხდარი უმლაუტის შედეგად წარმოდგა შესატყვისობა ქართ. **ვი-** : მეგრ. **უ** : ლაზ. **უ** (შდრ.: ***ღლულ-**). სვანური პალატალური უმლაუტის შედეგია შესატყვისობის ქართ. **უ** : მეგრ. **უ** : ლაზ. **უ** : სვან. **უ̂ი** ჩამოყალიბება (შდრ.: ***გულ-**, ***დუმ-**, ***ჩუმ-** და სხვ.). ამას გარდა, სვანურში ზოგჯერ დასტურდება **ო>უ** გადაბგერება (შდრ.: ***უ-** (ქცევის ნიშანი).

საერთოქართველური ***ბ** ყველა ქართველურ ენაში ერთგვარი რეფლექსითაა წარმოდგენილი: ქართ. **ბ** : მეგრ. **ბ** : ლაზ. **ბ** : სვან. **ბ** (შდრ.: ***ბ-**, ***ბაბ-**, ***ბაგ-**, ***ბან-**, ***ბერ-**, ***ბიჯ-**, ***გაბ-**, ***დაბ-**, ***დღაბ-**, ***კბ-**, ***კრაბ-**, ***ლაბ-**, ***ტაბ-**, ***ღობ-**, ***ყაბ-** და სხვ.). ზანურის აუსლაუტში მჟღერი თანხმოვანი ყრუვდებოდა, რამაც გამოიწვია ბგერათშესატყვისობის ქართ. **ბ** : მეგრ. **ფ** : ლაზ. **ფ** ჩამოყალიბება (შდრ.: ***-ებ** (მრავლობითობის მაწარმოებელი), ***-ებ** (თემის ნიშანი), ***თიბ-**, ***-ობ** (თემის ნიშანი), ***ღებ-**). მკვეთრ (აბრუპტივულ) თანხმოვ-ნებთან ასიმილაციის გზით ზანურში **ბ>პ** (შდრ.: ***ბერწყ-/ბრწყ-**, ***ბრწამლ-**), ქართულში კი რეგრესული ასიმილაციის შედეგად ანლაუტში **ბ** ყრუ **ფ**-დ იქცა (შდრ.: ***ბრეწ-/ბრიწ-**, ***ბრცხ-** და სხვ.).

მეგრულსა და ლაზურში **ბ** თანხმოვანთკომპლექსებში მრავალ სპეციფიკურ გარდაქმნას გვიჩვენებს. მაგალითად, ასე წარმოდგა შესატყვისობა ქართ. **ბ** : მეგრ. **ნ, 0** : ლაზ. **ბ, მ** (შდრ.: ***ბგერ-**, ***ბერწყ-/ბრწყ-**, ***ბზიარ-**, ***ბლაძ-**, ***ბღნეჯ-** ...).

საერთოქართველური ***ფ** ქართველურ ენებში შემდეგ რეფლექსებს გვაძლევს: ქართ. **ფ** : მეგრ. **ფ** : ლაზ. **ფ** : სვან. **ფ** (შდრ.: ***დღჳეფ-/დღჳიფ-**, ***თაფ-**, ***ოფლ-**, ***უფ-**, ***ფალ-**, ***ფარ-** («დაფარება»), ***ფასჳ-**, ***ფატ-**, ***ფენ-/ფინ-**, ***ფერთხ-**, ***ფეშ-/ფიშ-**, ***ფს-**, ***ფუ-**, ***ფუკ-**, ***ფურ-**, ***წიფ-** ...). თანხმოვანთკომპლექსებში წარმოდგენილია შესატყვისობა ქართ. **ფ** : მეგრ. **0** : ლაზ. **მ** : სვან. **ფ** (შდრ.: ***კჳაფხ-**, ***ფექ-/ფქ-**, ***ფქნარ-**, ***ფხა-**, ***ფხუწ₁-**). მეგრულში, ლაზურსა და სვანურში შეინიშნება დისიმილაციური გამჟღერება: ქართ. **ფ** : მეგრ. **ბ** : ლაზ. **ბ** : სვან. **ბ** (შდრ.: ***ტეფ-/ტფ-**). სვანურში შეიძლება **ფ** მეორეული **ჳ**-ს ზეგავლენით სრულიად დაიკარგოს (შდრ.: ***თაფლ-**).

კანონზომიერი შესატყვისობის ქართ. **პ** : მეგრ. **პ** : ლაზ. **პ** : სვანური **პ** რაიმე დარღვევა არ შეინიშნება (შდრ.: ***ზეპ-**, ***ზოპ-**, ***ზღაპ-**, ***კაპ-**, ***კეპ-**, ***კოპ-**, ***პაპ-**, ***პერ-**, ***პირ-**, ***პრუწ₁-**, ***სიპ-**, ***ტკჳლეპ-/ტკჳლიპ-**, ***უპე-**).

საერთოქართველურ ***დ**-ს შეესატყვისება ქართ. **დ** : მეგრ. **დ** : ლაზ. **დ** : სვან. **დ** (შდრ.: ***ადრ-**, ***ბად-**, ***ბანდღ-**, ***-დ** (სავრცობი), ***და-**, ***დაბ-**, ***დეგ-/დგ-**, ***დედ-**, ***დეჳ-/დჳ-**, ***დერ-/დჳ-**, ***დეღ-**, ***დიდ-**, ***დუდ-**, ***დღჳ-**, ***ჳედ-**, ***ზარდ-/ზრდ-**, ***კად-**, ***კედ-**, ***კუდ-**, ***ლედლ-**, ***ქად-**, ***ციდ-**, ***წიდ-** და სხვ.). აუსლაუტში ზანურში ყრუ თანხმოვნები გამოვლინდება (შდრ.: ***-ად** (ვითარებითის სუფიქსი), ***ცჳედ-**). რეგრესული ასიმილაციური დაყრუების შედეგად **დ>თ** (შდრ.: ***დათჳ-**). ასიმილაციის შედეგად არის მიღებული **თ** თავკიდურა პოზიციაში ქართულში, მეგრულსა და ლაზურში: ***დაჭ->თხ-ა**. ასეთივე წარმომავლობისაა **თიჭ-ა** (<***დიჭ-ა**) ფუძის ყრუ თავკიდურა თანხმოვანი. თანხმოვანთკომპლექსის შემადგენლობაში შემავალი **დ** სვანურში შესა-

ძლოა გაუჩინარდეს (შდრ.: ***დნ-**). სახელ-ურ ფუძეებში ი-ს (ბრუნვის ნიშნის ან მისი ნაწილის, ზეგავლენით ხდება **დ**-ს გააფრიკატება, რის შედეგადაც ვიღებთ შესატყვისობას ქართ. **დ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** : სვან. **დ** (შდრ.: ***ტრად-**, ***ღრღად-**, ***ჯიდ-**).

ძირითადი შესატყვისობისაგან ქართ. **თ** : მეგრ. **თ** : ლაზ. **თ** : სვან. **თ** (შდრ.: ***ბეთქ-**, ***-ეთ**, ***ერთ-**, ***ჳლთ-**, ***თარ-/თრ-**, ***თაფ-**, ***თაფ-**, ***თაფლ-**, ***თენ-**, ***თმ-**, ***თხორ-**, ***თჯ-**, ***კჳეთ-**, ***რთჳ-**, ***ქათ-** და სხვ.) გადახვევას წარმოადგენს შესატყვისობა ქართ. **თ** : მეგრ. **თ** : ლაზ. **თ** : სვან. **შდ/შთ/შტ**, რომელიც უმთავრესად პალატალურ ან ლაბიალური ფონემათა ზეგავლენით აიხსნება (შდრ.: ***ათ-**, ***დათჳ-**, ***თაგჳ-**, ***თაჳ-**, ***თჳალ-**, ***თოჳ-**, ***თხარ-/ თხრ-**, ***თხილ-**, ***ჩხართჳ-**, ***ხუთ-** და მისთ.).

არაა შენიშნული არავითარი გამონაკლისი რეგულარული შესატყვისობისა ქართ. **ტ** : მეგრ. **ტ** : ლაზ. **ტ** : სვან. **ტ** (შდრ.: ***ბერტყ-**, ***-ეტ** (ზმნური სუფიქსი), ***ჳლტ-**, ***კრტ-**, ***მატყლ-**, ***მტჳერ-**, ***ნატ-**, ***რატყ-/რტყ-**, ***სტჳ-**, ***სხმარტლ-**, ***ტაბ-**, ***ტენ-**, ***ტილ-**, ***ფატ-**, ***ფეტჳ-**, ***ფხოტ-** ...).

საერთოქართველურ ***ძ** აფრიკატს შეესატყვისება ქართ. **ძ** : მეგრ. **ძ** : ლაზ. **ძ** : სვან. **ძ** (შდრ.: ***ჳარძ-**, ***ღჳარძლ-**, ***ღირძგ-**, ***ძამლ-**, ***ძაღ-**, ***ძგერ-**, ***ძენ-/ძინ-**, ***ძელ-/ძლ-**, ***ძიძგ-** ...). დისიმილაციური დეზაფრიკატიზაცია დამახასიათებელია მეგრულისა და ლაზურისათვის (შდრ.: ***ძეშა-**, ***ძეცხლ-**, ***ძეძჳ-**).

***ძ**-საგან რეგრესული ასიმილაციური დაყრუების შედეგად არის ქართულში მიღებული **ც** (შდრ.: ***ძაცხჳ-**, ***ძეცხ-**), ზოგჯერ — **შ** (შდრ.: ***ძეშა-**). **ძ**-ს სპირანტიზაციამ სვანურში მოგვცა **ზ** (შდრ.: ***ძაცხჳ-**, ***ძეჳ-**).

უგამონაკლისოა ბგერათშესატყვისობა ქართ. **ც** : მეგრ. **ც** : ლაზ. **ც** : სვანური **ც** (შდრ.: ***ბეც-**, ***ბრცხ-**, ***ჳარცხ-**, ***კეც-**, ***მცხჳედ-**, ***რაცხ-**, ***ტყჳეც-**, ***ფუც-**, ***ქჳეც-/ქუც-**, ***ყუც-**, ***ცა-**, ***ცალ-/ცელ-/ცილ-**, ***ცემ-**, ***ცეხ-**, ***ცჳ-** («ჩაცმა»), ***ციდ-**, ***ცილ-**, ***ცხ-**, ***ცხემლ-**, ***ცხირ-** და სხვ.).

საერთოქართველური ***წ** ფონემის კანონზომიერი რეფლექსებია: ქართ. **წ** : მეგრ. **წ** : ლაზ. **წ** : სვან. **წ** (შდრ.: ***ბრეწ-/ბრიწ-**, ***ბრწამლ-**, ***რწ-**, ***წაჳ-**, ***წათხ-**, ***წამ-**, ***წდ-**, ***წჳელ-**, ***წიდ-**, ***წოჳ-**, ***წონ-** («აწონა»), ***წყ-** და სხვ.). ***რწყ-** სტრუქტურის კომპლექსებში გამოვლინდება შესატყვისობა ქართ. **წ** : მეგრ. **წ** : ლაზ. **წ** : სვან. **ს** (შდრ.: ***გრწყილ-/ გწყილ-**, ***მარწყჳ-**).

თითქმის უგამონაკლისოა შესატყვისობა ქართ. **ზ** : მეგრ. **ზ** : ლაზ. **ზ** : სვან. **ზ** (შდრ.: ***ბეზ-**, ***ბუზ-**, ***დღლეზ-/დღლიზ-**, ***ზა-**, ***ზჳერ-** («ბაჟი»), ***ზიდ-**, ***ზმ-**, ***ზომ-**, ***ზუმ-**, ***თხაზ-/თხზ-**, ***ჯჳაზ-** ...). მეგრულში, ლაზურსა და სვანურში თანხმოვანთკომპლექსებში შემავალი ***ზ**

შეიძლება დაიკარგოს (შდრ.: ***ზ̩არდ-/ზ̩რდ-**). ცალკეულ შემთხვევებში მეგრულსა და ლაზურში **ზ>ძ** (შდრ.: **ზერ-/ზირ-**). ***ზ̩**-მ ქართულში ასიმილაციით **ს** მოგვცა, ხოლო ლაზურსა და მეგრულში დისიმილაციით — **დ** (შდრ.: ***ზ̩ისხლ-**).

საერთოქართველური ***ს̩** ქართველურ ენებში კანონზომიერად გვაძლევს **ს**-ს: ქართ. **ს** : მეგრ. **ს** : ლაზ. **ს** : სვან. **ს** (შდრ.: ***ას̩ულ-**, ***ბურს̩-**, ***გლას̩-**, ***თეს̩-**, ***ის̩ლ-**, ***მას̩-**, *-ს̩, ***ს̩ამ-**, ***ს̩ემ-/ს̩მ-**, ***ს̩იპ-**, ***ს̩ირ-**, ***ტუს̩-**, ***ფას̩უ̂-**, ***ფს̩-**, ***ქურს̩-** და სხვ.). **სხ** სტრუქტურის კომპლექსებში თავს იჩენს შესატყვისობა ქართ. **ს** : მეგრ. **ს**/**ც** : ლაზ. **ც** : სვან. **ც** (შდრ.: ***მს̩ხალ-**, ***ს̩ხ-**, ***ს̩ხ-** («მოსხმა, ტარება»), ***ს̩ხ-** («არჩევა»), ***ს̩ხამ-**, ***ს̩ხეპ-**, ***ს̩ხუ̂ან-**, ***ს̩ხირპ-**, ***ს̩ხლ-**, ***ს̩ხმარტლ-**, ***ქას̩-/ქს̩-** ...).

საერთოქართველური შუასიბილანტური ***ძ̩** აფრიკატის კანონზომიერი რეფლექსებია: ქართ. **ძ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** : სვან. **ჯ** (შდრ.: ***ძ̩ალ-**, ***ძ̩ამ-**, ***ძ̩უ̂-**, ***ძ̩იგ-**, ***ძ̩ოუ̂-**, ***ძ̩უ-**, ***ძ̩უუ̂ან-/*ძ̩უუ̂ნ-**, ***ძ̩უმ-** ...). იმ შემთხვევებში, როცა თავდაპირველ ***ძ̩**-ს **ა** ან **ე** ხმოვანი, ველარული ან ფარინგალური თანხმოვნით მოსდევდა, შეიმჩნევა შესატყვისობა ქართ. **ძ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** : სვან. **ჟ** (შდრ.: ***ძ̩აგ-**, ***ძ̩აღლ-**, ***ძ̩ახ-**, ***ძ̩აქუ̂ელ-**, ***ძ̩ელუ̂-/*ძ̩ლუ̂-**). ყრუ თანხმოვნებთან ასიმილაციის გზით ქართულში **ძ** (<***ძ̩**) **ც**-დ იქცა (შდრ.: ***ძ̩იცხუ̂-**, ***ძ̩იხე-**). სპორადული დეზაფრიკატიზაცია თავს იჩენს მეგრულსა და ლაზურში (შდრ.: ***ს̩ძ̩ე-**).

საერთოქართველური შუასიბილანტური ***ც̩** აფრიკატის შესატყვისებია: ქართ. **ც** : მეგრ. **ჩ** : ლაზ. **ჩ** : სვან. **ჩ** (შდრ.: ***უ̂არც̩ლ-**, ***კუ̂არც̩ხ-**, ***მეც̩-**, ***რეც̩ხ-/რც̩ხ-**, ***ტკერც̩-/ტკრც̩-**, ***ტკეც̩-**, ***ც̩აუ̂-/ც̩უ̂-**, ***ც̩-**, ***ც̩ოლ-**, ***ც̩ოც̩ხ-**, ***ც̩ხარ-**, ***ც̩ხიმ-** და სხვ.). სვანურში **ჩ** გარკვეულ შემთხვევებში **შ**-ს იძლევა (შდრ.: ***უ̂აც̩-**, ***კაც̩-**, ***კურც̩ხ-**, ***რაც̩-**, ***ც̩-** («უხუცესი»), ***ც̩ალ-** («მსგავსი»), ***ც̩ენ-**, ***ძიც̩ხ-** ...). ამ მაგალითებიდან ჩანს, რომ ძირეულ მორფემათა აუსლაუტში სვანურში **ჩ**, ჩვეულებრივ, **შ**-ს გვაძლევს.

საერთოქართველურ შუასიბილანტურ ***წ̩** აფრიკატს კანონზომიერად შეესატყვისება ქართ. **წ** : მეგრ. **ჭ** : ლაზ. **ჭ** : სვან. **ჭ** (შდრ.: ***ანწ̩ლ-**, ***ლაწ̩უ̂-**, ***წ̩ამ-**, ***წ̩უ̂-**, ***წ̩ოდ-** («დაძახება»), ***წ̩უ-**, ***წ̩ულ-** და სხვ.). ***წ̩ყ** კომპლექსისაგან მომდინარე **ჭყ** სვანურში ჩვეულებრივ **შყ**-დ გარდაიქმნება (შდრ.: ***რწ̩უ̂-**, ***წ̩ყუ̂ედ-/წ̩ყუ̂იდ-**, ***წ̩ყუდ-**). არ არის ნათელი ის გარემოება, რომელიც შეაპირობებდა შესატყვისობას ქართ. **წ** : მეგრ. **ჭ** : ლაზ. **ჭ** : სვან. **ჰ** (შდრ.: ***წ̩-**, ***წ̩აბ-**, ***წ̩ად-**, ***წ̩ამ-** («ხვალ»), ***წ̩ოდ-** («მიცემა») და სხვ.).

უგამონაკლისოა შესატყვისობა ქართ. **ზ** : მეგრ. **ჟ** : ლაზ. **ჟ** : სვან. **ჟ** (შდრ.: ***ზ̩არ-**, ***ზე-**, ***ზეზ̩-**, ***ლეზ̩უ̂-**, ***მზე-** ...).

საერთოქართველურ ***ს$_1$**-ს შეესატყვისება ქართ. **ს** : მეგრ. **შ** : ლაზ. **შ** : სვან. **შ** (შდრ.: ***ას$_1$-**, ***გუს$_1$-/გს$_1$-**, ***ჳ̂ეს$_1$-**, ***-ის$_1$** (ნათესაობითი ბრუნვის ნიშანი), ***მწ$_1$ჳ̂ის$_1$-**, ***ს$_1$-**, ***სარ-/სრ-**, ***ს$_1$ჳ̂-**, ***ს$_1$ჳ̂ან-**, ***სიჳ̂-**, ***სტჳ̂-**, ***ს$_1$ულ-**, ***ს$_1$უს$_1$-**, ***ტის$_1$-**, ***ქჳ̂ის$_1$-**, ***ყურს$_1$-**, ***კს$_1$-** და სხვ.). გადახრას წარმოადგენს შესატყვისობა ქართ. **ს** : მეგრ. **0** : ლაზ. **0** : სვან. **ლ**, რომლის რეალიზაციის პირობები ჯერჯერობით არ არის ნათელი (შდრ.: ***სა-**, ***სეთ-/სთ-**, ***სი-** და სხვ.). **შხ** (<***ს$_1$ხ-**) კომპლექსი ლაზურში **ჩხ**-დ გადაიქცევა (შდრ.: ***ს$_1$ხჳ̂ა-**, ***ს$_1$ხჳ̂-**).

საერთოქართველური **ჯ** თანხმოვნის რეფლექსებია: ქართ. **ჯ** : მეგრ **ჯგ** : ლაზ. **ჯგ** : სვან. **ჯგ** (შდრ.: ***ბარჯ-**, ***ბიჯ-**, ***ბლნეჯ-**, ***ლიჯ-**, ***ჯ-**, ***ჯიჯჳ̂-** ...). ამასთან, არის აგრეთვე შესატყვისობა ქართ. **ჯ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** : სვან. **ჯ**, შეპირობებული ძირში უკვე არსებული ველარული თანხმოვნის დისიმილაციური ზეგავლენით, რომელმაც ხელი შეუშალა **გ**-ს განვითარებას **ჯ**-ს მომდევნო პოზიციაში (შდრ.: ***გლეჯ-**, ***მჯიღ-**, ***ღრეჯ-/ღრიჯ-**, ***ღრჯ-**, ***ჯიჯღ-**, ***ჯღლემ-/ჯღლიმ-** და სხვ.). მომდევნო **ჳ̂**-ს (აგრეთვე წინამავალი **რ** სონორის) ზეგავლენით წარმოდგა შესატყვისობა ქართ. **ჯ** : მეგრ. **ძგ** : ლაზ. **ძგ** : სვან. **სგ** (შდრ: ***რჯჳ̂-**, ***ღორჯ-**, ***ჯჳ̂-** ...).

საერთოქართველური ***ჩ** ფონემის კანონზომიერი რეფლექსებია: ქართ. **ჩ** : მეგრ. **ჩქ** : ლაზ. **ჩქ** : სვან. **ჩქ** (შდრ.: ***მაჩჳ̂-**, ***რჩ-**, ***ჩან-<ჩენ-/ჩინ-/ჩნ-**, ***ჩემ-**, ***ჩეჩქ-**, ***ჩჳ̂-**, ***ჩიჩქ-**, ***ჩუმ-** ...), ზოგჯერ სვანურში **ჩქ** კომპლექსის ადგილას თავს იჩენს **შგ** (შდრ.: ***ჩჳ̂ენ-**, ***ჩჩჳ̂-**). თანხმოვანთაკომპლექსებში ველარული კომპონენტი დისიმილაციურად არ ვითარდება მეგრულში, ლაზურსა და სვანურში, როცა ველარული თანხმოვანი ძირში (resp. ფუძეში) წარმოდგენილია (გამონაკლისია **ჩქ** ჰარმონიული ჯგუფი). ამგვარ შემთხვევებში გვხვდება შესატყვისობა ქართ. **ჩ** : მეგრ. **ჩ** : ლაზ. **ჩ** : სვან. **ჩ** (შდრ.: ***კრჩხ-**, ***ქოჩ-**, ***ჩეკ-**, ***ჩიგ-**, ***ჩლიქ-**, ***ჩხ-**, ***ჩხამ-**, ***ჩხართჳ̂-**, ***ჩხეკ-**, ***ჩხერ-**, ***ჩხერ-/ჩხირ-**, ***ჩხჳ̂ერკ-**, ***ჩხიკჳ̂-**). ცალკეულ შემთხვევებში სვანურში წარმოდგენილია დეზაფრიკატიზებული **შ** (შდრ.: ***ჩხებ-/ჩხიბ-**). მომდევნო **ჳ̂**-ს წინ, ან **რ**-ს შემდეგ ჩვეულებრივ გვაქვს შესატყვისობა ქართ. **ჩ** : მეგრ. **ცქ** : ლაზ. **ცქ** : სვან. **ცქ** (შდრ.: ***არჩჳ̂-**, ***ეჩჳ̂-**, ***ფურჩ-**, ***ფუჩჳ̂-**).

საერთოქართველური ***ჭ** თანხმოვნის რეფლექსებია: ქართ. **ჭ** : მეგრ. **ჭკ** : ლაზ. **ჭკ** : სვან. **ჭკ** (შდრ.: ***ბეჭ-/ბიჭ-**, ***მჭად-**, ***რეჭ-**, ***ჭამ-**, ***ჭარ-/ჭრ-**, ***ჭჳ̂იჳ̂-**, ***ჭრ-**, ***ჭურ-**, ***ჯინჭარ-**). ცალკეულ შემთხვევებში სვანურში **ჭკ** კომპლექსის ადგილას წარმოდგენილია **შკ** (შდრ.: ***ჭედ-**). **ჳ̂**-ს წინ, ან **რ**-ს შემდეგ მეგრულში ხშირად გვხვდება თანხმოვანთა მიმდევრობა **წკ** (<***ჭკ-**, შდრ.: ***ღრჭ-**). **ჭკ** კომპლექსი არ ჩამოყალიბდა მეგრულსა და ლაზურში ფუძეში (resp. ძირში) არსებული ველარული

თანხმოვნის დისიმილაციური ზეგავლენით (შდრ.: ***კრეჭ-/კრიჭ-**, ***მჭად-**, ***ღეჭ-**, ***ღოჭ-**, ***ჭყეპ-/ჭყიპ-**, ***ჭყინტ-**).

საერთოქართველური ***შ** ფონემის რეფლექსებია: ქართ. **შ** : მეგრ. **შქ** : ლაზ. **შქ** : სვან. **შქ** (შდრ.: ***ლაშ-**, ***მშ-**, ***ფეშ-/ფიშ-**, ***ფშალ-**, ***შედ-**, ***შჳ-** («მიშვება»), ***შჳედ-**, ***შჳიდ-**, ***შინდ-**, ***შორ-**, ***შრ-**, ***შურდ-**). თუ ***შ**-ს მოსდევდა **ჳ**, შესატყვისობა ასეთ სახეს მიიღებს: ქართ. **შ** : მეგრ. **სქ** : ლაზ. **სქ** : სვან. **სგ** (შდრ.: ***ეშჳ-**, ***ზაშჳ-**, ***შეჳ-/შჳ-**, ***შჳ-**, ***შჳედ-/შუდ-**, ***შჳელ-**, ***შჳენ-**, ***შჳერ-/შჳრ-**, ***შჳიბ-**, ***შჳინ-**, ***შუბ-**). თუ ფუძეში (resp. ძირში) ველარი თანხმოვანი არსებობდა, მეგრულში, ლაზურსა და სვანურში არ ყალიბდებოდა კომპლექსი, რომლის მეორე კომპონენტია **ქ/გ** (შდრ.: ***თხლეშ-/თხლიშ-**, ***ტყლეშ-/ტყლიშ-** ... )..

კანონზომიერი შესატყვისობაა ქართ. **გ** : მეგრ. **გ** : ლაზ. **გ** : სვან. **გ** (შდრ.: ***ბაგ-**, ***ბგერ-**, ***ბორგ-**, ***გ-** (ზმნიზედური ძირი), ***გაჳ-/გჳ-** («მსგავსება»), ***გონ-**, ***გორ-**, ***გულ-**, ***დეგ-/დგ-**, ***ეგრ-**, ***თაგჳ-**, ***რგ-** და მისთ.). პალატალიზაციის შედეგად სვანურში თავს იჩენს **ჯ** (შდრ.: ***გ-** (მე-2 ობიექტური პირის პრეფიქსი), ***გაბ-**, ***გუს$_1$-/გს$_1$-**, ***ლაგ-**). მეგრულში, ლაზურსა და სვანურში შესაძლოა კომპლექსებში სხვაგვარი ცვლილებებიც მოხდეს: ქართ. **გ** : მეგრ. **რ, 0** : ლაზ. **რ, 0** : სვან. **გ, 0** (ხმოვანთა საკომპენსაციო დაგრძელებით) (შდრ.: ***გზ-**, ***გრგჳ-**, ***გრწყილ-/გწყილ-**, ***გუს$_1$-/გს$_1$-**).

საერთოქართველური ***ქ** თანხმოვნის რეფლექსებია: ქართ. **ქ** : მეგრ. **ქ** : ლაზ. **ქ** : სვან. **ქ** (შდრ.: ***ბეთქ-**, ***თქჳ-**, ***თქორ-**, ***რექჳ-**, ***სლექ-/სლიქ-**, ***ფექ-/ფქ-**, ***ქ-**, ***ქამ-/ქმ-**, ***ქართ-**, ***ქჳინ-**, ***ქჳის$_1$**, ***ქონ-**, ***ქორ-**, ***ქუნ-** და სხვ.). იშვიათად სვანურში **ქ>ჩ** (**ჳ**-ს წინ) (შდრ.: ***ქჳე-**).

რეგულარული ფონემათშესატყვისობაა: ქართ. **კ** : მეგრ. **კ** : ლაზ. **კ** : სვან. **კ** (შდრ.: ***ბარკ-**, ***ბეკ-**, ***-ეკ** (ზმნური სუფიქსი), ***კად-**, ***კელ-/კლ-**, ***კეც-**, ***კჳამ-**, ***კჳარცხ-**, ***კჳეთ-**, ***კჳეს-/კუს-**, ***კჳირ-**, ***ნიკ-**, ***რეკ-**, ***სკჳ-**, ***ტკერც-**, ***ფუკ-** და სხვ.). ზოგიერთ შემთხვევაში სვანურში **კ>ჭ** (შდრ.: ***კალ-/კლ-**, ***კაც-**, ***კჳერ-**, ***კურცხ-** ...). მეგრულის კომპლექსებში **კ** შეიძლება სრულიად დაიკარგოს (შდრ.: ***კრჩხ-**).

უგამონაკლისოა შესატყვისობა ქართ. **ღ** : მეგრ. **ღ** : ლაზ. **ღ** : სვან. **ღ** (შდრ.: ***ბანდღ-**, ***ბღლარძ$_1$-**, ***დეღ-**, ***დღჳ-**, ***მღ-**, ***რეღჳ-/რღჳ-**, ***ღარ-/ღრ-** და სხვ.).

ასევე უგამონაკლისოა შესატყვისობა ქართ. **ხ** : მეგრ. **ხ** : ლაზ. **ხ** : სვან. **ხ** (შდრ.: ***ბრცხ-**, ***გრახ-**, ***ფარცხ-**, ***ზისხლ-**, ***თხ-**, ***კჳარცხ-**, ***მხალ-**, ***რაცხ-**, ***რეცხ-/რცხ-**, ***ფხა-**, ***ხჳ-** («შეხვედრა»), ***ხჳედ-/ხჳდ-**, ***ხუთ-** და სხვ).

საერთოქართველური ***ჴ** ფონემის რეფლექსებია: ქართ. **ხ** (ძვ. ქართ. **ჴ**) : მეგრ. **ხ** : ლაზ. **ხ** : სვან. **ჴ** (შდრ.: ***ბაჴ-**, ***ბერჴ-**, ***დაჴ-**, ***დიჴ-**,

*ლეკჳ̂-/ლკჳ̂-, *მკარ-, *კალ-/კლ-, *კამ-/კმ-, *კან-/კნ-, *კარ-, *კარკ-, *კელ-, *კჳ̂ამ-, *კჳ̂ელ-, *კოკ-, *კურ-).

კანონზომიერია შესატყვისობა ქართ. ყ : მეგრ. ყ, ჸ : ლაზ. ყ, კ : სვან. ყ (შდრ.: *ბერტყ-, *დაყჳ̂-. *ლოყ-, *მატყლ-, *მწყ-, *რატყ-/რტყ-, *რეყ-/რყ-, *რწყჳ̂-, *ტყარ-/ტყრ-, *ყაბ-, *ყაჳ̂-/ყჳ̂-, *ყამ-/ყმ-, *ყელ- და სხვ.). მეგრულში შესაძლებელია კომპლექსებში ყ>კ გადასვლა (შდრ.: *ბერწყ-/ბრწყ-).

საერთოქართველური *ჰ-ს რეფლექსებია: ქართ. ჰ, 0 : მეგრ. 0 : ლაზ. ჰ, 0 : სვან. 0 (შდრ.: *ჰა-, *ჰე-, *ჰი-).

კანონზომიერი შესატყვისობაა ქართ. მ : მეგრ. მ : ლაზ. მ : სვან. მ (შდრ.: *ბრწამლ-, *გჳ̂იმარ-, *დუმ-, *ზმ-, *თხამ-, *კჳ̂ამ-, *მ- (I ობიექტური პირის ნიშანი), *მა- (ნაცვალსახელური ძირი), *მატ-, *მზე-, *მოს-, *სამ-, *ქამ-/ქმ-, *კამ-/კმ-, *კემ- და სხვ.). მეგრულსა და ლაზურში მ თ-სთან ასიმილაციით ნ-ს იძლევა (შდრ.: *მთილ-, *მთხჳ̂- ...). მეგრულის თანხმოვანთკომპლექსებში თავკიდური მ იკარგება (შდრ.: *მკერდ-, *მკლე-, *მრთელ-, *მსხალ-, *მტჳ̂ერ-, *მტკაჳ̂-, *მცენ-/მცნ- ...). ზოგჯერ სვანურში შეინიშნება მ>ბ გადასვლა (შდრ.: *მარწყჳ̂-).

საერთოქართველური *ნ-ს რეფლექსებია: ქართ. ნ : მეგრ. ნ : ლაზ. ნ : სვან. ნ (შდრ.: *-ან (ზმნური სუფიქსი), *ანწლ-, *ბან-, *ბანდღ-, *გენ-/გონ-, *დნ-, *-ენ (სუბიექტის მრავლობითობის ნიშანი), *-ენ/-ინ (კაუზატივის მაწარმოებელი), *თენ-, *კჳ̂ენრ-, *მცენ-/მცნ-, *ნ-, *ნა- (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი), *ფენ-/ფინ- და სხვ.). ამ შესატყვისობის დარღვევის ნიმუშია ქართ. ნემს- : მეგრ. ლეფშ- : ლაზ. ლემშ-. მეგრულსა და ლაზურში ნ>ლ დისიმილაციით აიხსნება.

კანონზომიერია ფონემათშესატყვისობა ქართ. რ : მეგრ. რ : ლაზ. რ : სვან. რ (შდრ.: *არჩჳ̂-, *ბარ-, *ბირ-, *ბორგ-, *გორ-, *დერ-/დრ-, *ჳ̂ერ-, *თქორ-, *კჳ̂ირ-, *კრთ-, *რ-, *რაც-, *რგ-, *რთჳ̂-, *ტყარ-/ტყრ-, *ფარ-, *ღორ- («მოტყუება») და სხვ.). ისეთ ძირებში, რომლებიც ლაბიალური თანხმოვნებით იწყება, რ>ლ პროცესი შეინიშნება (შდრ.: *ბერ-, *პირ-). მეგრულსა და ლაზურში თანხმოვანთა წინ რ ხშირად უჩინარდება (შდრ.: *ბერკ-, *ბრცხ-, *ბრწკ-, *კერთ-/კრთ-, *რათხ-/რთხ-, *რატყ-/რტყ-, *რეცხ-/ რცხ-). ეს მოვლენა სვანურშიც ხდება (შდრ.: *გრძ-, *ჳ̂არცხ-, *კჳ̂არცხ-, *რწყჳ̂-). ცალკეულ შემთხვევებში რ მეგრულსა და ლაზურში წინაენისმიერთა წინ ასიმილაციით ნ-დ იქცევა (შდრ.: *გრძ-, *რწ- და სხვ). მეგრულსა და ლაზურში სახელურ ფუძეთა აუსლაუტში რ>ჯ (ი ფორმანტის ზეგავლენით) (შდრ.: *მკარ-, *პერ-, *პირ-, *სირ-, *სურ-, *ფურ-, *ქმარ-, *ღორ- («ღორი»), *ყჳ̂ერ-, *ცჳ̂არ-, *ძირ-, *წჳ̂ერ-, *კარ- ...). ზოგჯერ დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციის შედეგად რ>ჯ>დ (შდრ.: *ცხჳ̂ირ- და სხვ.).

საერთოქართველური ***ლ** სონანტის რეფლექსებია: ქართ. **ლ** : მეგრ. **ლ** : ლაზ. **ლ** : სვან. **ლ** (შდრ.: ***გალ-**, ***გლას-**, ***დოლ-**, ***-ელ** (სიტყვათსაწარმოებელი სუფიქსი), ***ჳ̂ალ-**, ***ჳ̂ელ-**, ***თელ-**, ***თჳ̂ალ-**, ***კელ-**, ***კელ-/კლ-**, ***ლაბ-**, ***ლაგ-**, ***ღალ-**, ***ცილ-** და სხვ.). თანხმოვნის მომდევნო პოზიციაში, პაუზის წინ, რომელშიაც რეალიზდებოდა მოგვიანო ხანის საერთოქართველურის ***ლ** ფონემის მარცვლოვანი ალოფონი ***ლ̥**, ჩამოყალიბდა შესატყვისობა ქართ. **ლ** : მეგრ. **vრ** : ლაზ. **vრ** : სვან. **ჳ̂** (>**0**) (შდრ.: ***ანწ$_1$ლ-**, ***ზისხლ-**, ***ისლ-**, ***მატყლ-**, ***ცხემლ-** და სხვ.). აუსლაუტში **ი** და **უ** ხმოვანთა შემდეგ, იშვიათად **ო**-სა და **ე**-ს შემდეგ, მეგრულსა და ლაზურში **ლ>რ** (შდრ.: ***ასულ-**, ***გჳ̂ელ-**, ***-ელ** (წარმომავლობის სუფიქსი), ***თხილ-**, ***მტილ-**, ***ს$_1$ულ-**, ***ღულ-**, ***წ$_1$ჳ̂ილ-** და სხვ.). ზოგჯერ სვანურში თავს იჩენს **შ** (<**ლ**). დისიმილაციის შედეგად მეგრულში **ლ>რ** (შდრ.: ***ლელ-**, ***ლულ-**).

საერთოქართველური ***ჳ̂** სონანტის უმარცვლო ალოფონის რეფლექსებია: ქართ. **ვ** : მეგრ. **ვ** : ლაზ. **ვ** : სვან. **ჳ̂** (შდრ.: ***გჳ̂-**, ***გჳ̂ელ-**, ***გჳ̂იმარ-**, ***დგჳ̂ეფ-/დგჳ̂იფ-**, ***ჳ̂ერ-**, ***თეჳ̂-**, ***კჳ̂ენრ-**, ***კჳ̂ირ-**, ***რექჳ̂-**, ***რწ$_1$ყჳ̂-**, ***სკჳ̂-** და სხვ.). ძირეულ მორფემათა აუსლაუტში და **ო** და **უ** ხმოვანთა წინ მეგრულსა და ლაზურში **ვ** იკარგვის (შდრ.: ***გაჳ̂-/გჳ̂-**, ***გჳ̂ალ-** («გვალვა»), ***დათჳ̂-**, ***ჳ̂ალ-**, ***ჳ̂არცხ-**, ***ჳ̂აშლ-**, ***თოჳ̂-**, ***ლაღჳ̂-**, ***მაყჳ̂-** ...). **ვ** სხვა შემთხვევებშიაც შეიძლება დაიკარგოს (შდრ.: ***ჳ̂ედ-** («სვლა»), ***ჳ̂აც$_1$-**, ***ჳ̂ნ-**, ***ზჳ̂ერ-** («ბაყი»), ***ზჳ̂ერ-** (მო**ზუერ**-ი). **ჳ̂** სვანურშიც იკარგება (შდრ:. ***არჳ̂ა-**, ***დეჳ̂-/დჳ̂-**, ***დღჳ̂-**, ***ჳ̂ი-**). იშვიათად **ვ**-ს დაკარგვა ქართულსაც ახასიათებს (შდრ.: ***ჳ̂ელ-**). მეგრულსა და ლაზურში ცალკეულ შემთხვევებში **ჳ̂** მარცვლოვან **უ**-დ იქცევა (შდრ.: ***არჳ̂ა-**, ***დლაყჳ̂-**, ***ქჳ̂ა-**). ზოგჯერ მეგრულსა და ლაზურში **ვ>ბ** (შდრ.: ***ჳ̂ენაჭ-**, ***კრაჳ̂-**). რეგრესული ასიმილაციური დაყრუების გზით **ვ>ფ** (შდრ.: ***ჳ̂ეს$_1$-/ჳ̂ს$_1$-**, ***ჳ̂რც$_1$-**). იშვიათად გვხვდება შესატყვისობა ქართ. **ვ** : ლაზ. **მ** (შდრ.: ***ჳ̂ეძ$_1$-**, ***ჳ̂ი-**).

ზემოთ განხილულ ფონემურ შესატყვისობათა და მათი კომბინატორულად შეპირობებული დარღვევების სურათი შეიძლება გართულდეს (რედუქცია, აბლაუტი). საზოგადოდ ცალკეულ მორფემათა ფონემატური რელაცია ზუსტ წესებს ექვემდებარება (მათგან გადახრა სემანტიკური მიზეზებით არის შეპირობებული).

წინამდებარე ლექსიკონი შეძლებისდაგვარად ასახავს კვლევაძიებისა და ცოდნის სადღეისო დონეს. ის ისეა აგებული, რომ ყოველი ცალკეული სტატიის მეთაურად წარმოდგენილია რეკონსტრუირებული პრაფორმა. ფონემურ რეკონსტრუქციებს საფუძვლად უდევს თ. გამყრელიძის (გამყრელიძე 1959), გ. მაჭავარიანის (Мачавариани 1960; მაჭავარიანი 1965), ი. მელიქიშვილის (მელიქიშვილი 1981) და

სხვათა დებულებები ქართველურ ენათა ფონემათსისტემის ევოლუციის შესახებ.

ზოგიერთ პრობლემას, რომლებიც დღესაც არაა გარკვეული, განზრახ ავუარეთ გვერდი (მაგალითად, იყო თუ არა მჟღერი ფარინგალური მჟღერი ან *ჟ საერთოქართველურ ფონემატურ სისტემაში? ჯერჯერობით გამოვლენილი მასალა არ იძლევა საფუძველს მათი უდავოდ დაშვებისათვის. ასევე საბოლოოდ არაა გადაწყვეტილი გვიანდელ საერთოქართველურ ფუძე-ენაში გრძელ ხმოვანთა არსებობის საკითხი (მიუხედავად იმისა, რომ ამ ნაშრომში ჩვენ არ ვასხვავებთ გვიანდელი საერთოქართველურის დონეზე გრძელ და მოკლეხმოვნიან ვარიანტებს, სრულებით არ გამოირიცხება მათი არსებობის შესაძლებლობა). ამ ნაშრომში გაზიარებულია თ. გამყრელიძისა და გ. მაჭავარიანის მოძღვრება გვიანდელი საერთოქართველურის ფონემატურ სისტემაში სონანტთა კლასის არსებობის შესახებ (იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965).

არქეტიპებად აღდგენილია მინიმალური სიგრძის ერთეულები (ძირეული მორფემები ან ფუძეები). წარმოქმნილი ფორმები განიხილება ძირეულ მორფემასთან და არა ცალკე (წარმოქმნილ ფუძეებს დაინტერესებული მკითხველი ადვილად იპოვის ინდექსების მიხედვით). თითქმის არ ვუთითებთ იმის შესახებ, აღდგენილი ფორმა განეკუთვნება ქართულ-ზანურს, თუ საერთოქართველურის დონეს, რადგანაც ისედაც ცხადია, რომ, თუ განსახილველი მასალა ქართულ და მეგრულ, ან ქართულ და ლაზურ (ან ქართულ, მეგრულსა და ლაზურ) ენებში დასტურდება, ანუ როცა სვანური ექვივალენტი არ ჩანს, არქეტიპი აღდგება ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის, ხოლო საერთოქართველურ დონეზე აღდგება არქეტიპი, როცა ერთ-ერთი სხვა ქართველური ენის მასალასთან ერთად წარმოდგენილია სვანური ექვივალენტიც (ქართული : სვანური; მეგრული : სვანური; ლაზური : სვანური; ან კიდევ: ქართული : მეგრული : ლაზური : სვანური. ამ პრინციპისათვის იხ. ЭСКЯ).

აღდგენილ პრაფორმებში, როგორც წესი, გათვალისწინებულია ფონემები და არა ალოფონები (მაგალითად, სონანტები აღდგენილია ***მ**, ***ნ**, ***ლ**, ***რ**-ს სახით, მიუხედავად იმისა, ივარაუდება მარცვლოვანი, თუ უმარცვლო ალოფონები. ეს ჩანს სონანტთა პოზიციის მიხედვით. ამ წესიდან გამონაკლისს წარმოადგენს ***ჳ** და ***ჲ** სონანტები. არქეტიპებში მოცემულია მათი ალოფონები: **უ**/**ჳ**, **ი**/**ჲ**. ეს არათანმიმდევრობაა, მაგრამ იგი ერთგვარად გამართლებულია ნაშრომის ადვილად გასაგებად არასპეციალისტთათვისაც).

სემანტიკურ რეკონსტრუქციას შეგნებულად ავარიდეთ თავი, რადგანაც სემანტიკურ რეკონსტრუქციას თან ახლავს ხოლმე ნებისმიერობა (აბსტრაქტულ ცნებათა რეკონსტრუქცია ...).

სხვა ენათა ოჯახების მასალას ცალკეულ სტატიებში აგრეთვე უმთავრესად შეგნებულად ვუვლიდით გვერდს. ჩვენი აზრით, გამართლებული არაა ენათა ზოგიერთი ოჯახიდან პარალელური მასალების მოყვანა, ხოლო სხვა ოჯახების მასალის უგულებელყოფა, რაც შეაპირობებს ცალმხრივ, ტენდენციურ სურათს.

მაგალითად, შეიძლებოდა მიგვეთითებინა პარალელებზე სხვადასხვა სისტემის ენებთან (შდრ.: ურალ. ***mi** «რა» : ქართვ. ***მა-**; ურალ. **mi(n)/my(n)** „მე“: ქართვ. ***მე-**, ურალ. ***ti(n)/ty(n)** «შენ» : ქართვ. ***სი-**; ურალ. ***täy/ti** «ტილი» : ქართვ. ***ტილ-**; ურალ. ***e-/i-** «ეს» : ქართვ. ***ჰე-**; ურალ. ***külä** «საცხოვრებელი, სახლი» : ქართვ. ***ქორ-**; ურალ. ***lewle** «ორთქლი, კვამლი» : ქართვ. ***ლალ-**; ურალ. **kum-/kim** «ხვადი, ქმარი» : ქართვ. ***ქმარ-**; ურალ. ***piel** «კიდე, პირის კუთხე» : ქართვ. ***პირ-**; ურალ. ***tav-/ tov-** «ტბა» : ქართვ. **ტაბ-**; ურალ. ***kev-/kov** «ქვა» : ქართვ. ***ქჳა-**; ურალ. ***marya** «მარცვალი» : ქართვ. ***მარწყჳ-** (ქართ. **მარცჳალ-**); ურალ. **tal-/tel** «ზამთარი» : ქართვ. *(**მ**)**თარ-** და სხვ.); დრავიდულთან (შდრ.: დრავიდ. ***opr-** «სველი; ნესტიანი» : ქართვ. ***ოფლ-**; დრავიდ. ***en-/na** «ენა» : ქართვ. ***ნენ-**; დრავიდ. ***ir-** «ყოფნა» : ქართვ. ***რ-**; დრავიდ. ***pil-** «პირი» : ქართვ. ***პირ-**; დრავიდ. ***par-** «ფრენა» : ქართვ. ***ფარ-**; დრავიდ. ***per-** «ძროხა» : ქართვ. ***ფურ-**; დრავიდ. ***van-** «ბანა» : ქართვ. ***ბან-**; დრავიდ. ***putta** «ბუდე» : ქართვ. ***ბუდ-**; დრავიდ. ***pik-** «ჭყლეტა; წურვა» : ქართვ. ***ფექ-/ფქ-**; დრავიდ. ***bokka** «ნამცეცი» : ქართვ. ***ფხა-**; დრავიდ. ***mama-** «ბიძა» : ქართვ. ***მამ-**; დრავიდ. ***mati** «მთვარე» : ქართვ. ***მზე-**; დრავიდ. ***ciccu-** «ცეცხლი» : ქართვ. ***ძეცხ-**; დრავიდ. ***cap-** «წოვა» : ქართვ. ***წოჳ-**; დრავიდ. ***ci-** «მიცემა» : ქართვ. ***ც-**; დრავიდ. ***cur-** «ცური» : ქართვ. ***ცურ-**; დრავიდ. ***cir-** «ძირი» : ქართვ. ***ძირ-**; დრავიდ. ***cul-** «ღერო» : ქართვ. ***წჳელ-**; დრავიდ. ***cot-** «წვეთი» : ქართვ. ***წჳეთ-**; დრავიდ. ***cet** «წითელი» : ქართვ. ***წით-**; დრავიდ. ***keb-** «ლაწვი» : ქართვ. ***ყაბ-**; დრავიდ. ***cuv-** «მარილი» : ქართვ. ***ძჳმ-**; დრავიდ. ***jagil-** «ძაღლი» : ქართვ. ***ძაღლ-**; დრავიდ. ***jav-** «კუდი» : ქართვ. ***ძუ-**; დრავიდ. ***tar-** „დარი“: ქართვ. ***დარ-**; დრავიდ. ***tar-** «ჭრა» : ქართვ. ***ჭარ-/ჭრ-**; დრავიდ. ***tam-** «უმცროსი ძმა» : ქართვ. ***ძამ-**; დრავიდ. ***tundu-** «ჭიანჭველა» : ქართვ. ***ჯინჭჳ-**; დრავიდ. ***did-** «დიდი» : ქართვ. ***დიდ-**; დრავიდ. ***tap-** «დება» : ქართვ. ***დეჳ-/დჳ-**; დრავიდ. ***top-** «თმა; ბუმბული» : ქართვ. ***თომ-**; დრავიდ. ***tak-** «ტეხა» : ქართვ. ***ტეხ-**; დრავიდ. ***kuv-** «ყვირილი» : ქართვ. ***კიჳ-**; დრავიდ. ***kur-** «ყური» : ქართვ. ***ყურ-**; დრავიდ. ***kul-** «მოკლე» : ქართვ. ***მკლე-**; დრავიდ. ***kur-** «სიყვარული» : ქართვ. ***ყჳარ-**; დრავიდ. ***kark-** «ხერხი» : ქართვ. ***ხარხ-**; დრავიდ. ***kur-** «სოფელი» : ქართვ. ***ქორ-**; დრავიდ. ***kur-** «ხმა; ხმაური» : ქართვ. ***ყურ-**; დრავიდ. ***holle** «წყლის გველი» : ქართვ.

*"**გჳ̂ელ-**; დრავიდ. ***girg-** «ირგვლივ» : ქართვ. ***გრგჳ̂-**; დრავიდ. ***kin-** «ცივი» : ქართვ. ***ყინ-**; დრავიდ. ***kev-** «გამოქვაბული; ღრმა ხევი» : ქართვ. ***ჴეჳ̂-**; დრავიდ. ***kap-** «ჭამა, ტაცება» : ქართვ. ***კბ-**; დრავიდ. ***kokk-** «კავი» : ქართვ. ***კაკ-** და სხვ.); ინდოევროპულ ენებთან (შდრ.: ***უღ-**, ***ეშჳ̂-**, ***ღორ-** («ღორი»), ***დაჴ-**, ***დიჴ-**, ***დეჳ̂-/დჳ̂-**, ***ლაგ-**, ***დნ-**, ***გენ-/გნ-**, ***ზისხლ-**, ***მკერდ-**, ***უპე-**, ***ქმარ-**, ***შჳ̂-**, ***ბერ-**, ***კრახ-**, ***ექსჳ̂-**, ***ოთხო-**, ***კბ-**, ***ბრგ-**, ***ტეფ-/ტფ-** და სხვ.); ნახურ-დაღესტნურ ენებთან (ნახ.-დაღ. ***დად-/დიდ-** «დედა; ბიცოლა» : ქართვ. ***დედ-**; ნახ.-დაღ. ***თას-** «დადება; გადაგდება» : ქართვ. ***თეს-**; ნახ.-დაღ. ***ტჳ̂-** «მტვერი; მიწა»; ქართვ. ***მტჳ̂ერ-**; ნახ.-დაღ. ***ტე(ნ)-** «წილი» : ქართვ. ***ტილ-**; ნახ.-დაღ. ***ტუმ-** «ძვლის ტვინი»: ქართვ. ***ტჳ̂ინ-**; ნახ.-დაღ. ***ტა** «ცური» : ქართვ. ***ტუ-**: ნახ.-დაღ. ***ტჷ** «ლაპარაკი; თქმა»: ქართვ. ***ტყუ-**; ნახ.-დაღ. ***ბ-** «კერვა» : ქართვ. ***ბ-**; ნახ.-დაღ. ***ფარ-** «ფრენა» : ქართვ. ***ფარ-**; ნახ.-დაღ. ***ფუ-** «ბერვა» : ქართვ. ***ფუ-**; ნახ.-დაღ. ***გურგუმ-** «მრგვალი» : ქართვ. ***გრგჳ̂-**; ნახ.-დაღ. ***ფხა-** ,,ძარღვი“: ქართვ. ***ფხა-**; ნახ.-დაღ. ***ფხ-** «თბილი» : ქართვ. ***ფხ-**; ნახ.-დაღ. ***პუზ-** «ტუჩი» : ქართვ. ***პირ-**; ნახ.-დაღ. ***გ-** (ნაცვალსახელური ძირი) : ქართვ. ***გ-**; ნახ.-დაღ. ***გირ-** «გორვა» : ქართვ. ***გორ-**; ნახ.-დაღ. ***გალ-** «ნაბიჯი» : ქართვ. ***გჳ̂ალ-**; ნახ.-დაღ. ***ქინ-** «აკვანი» : ქართვ. ***ქან-/ქნ-**; ნახ.-დაღ. ***ჰან** «ხორცი; ტვინი» : ქართვ. ***ქონ-**; ნახ.-დაღ. ***ქ-** (ნაცვალ-სახელური ძირი); ნახ.-დაღ. ***კმუმ-** «კვამლი» : ქართვ. ***კჳ̂ამ-**; ნახ.-დაღ. ***კორჩ-** ,,ფეხი“: ქართვ. ***კჳ̂არცხ-**; ნახ.-დაღ. ***კარ-** «შეკრება; შეგროვება» : ქართვ. ***კრაბ-**; ნახ.-დაღ. ***კისგ-** : ქართვ. ***კით-**; ნახ.-დაღ. ***ჴარ-** «მხარი» : ქართვ. ***მჴარ-**; ნახ.-დაღ. ***ყორ-** «ყვირილი»; ქართვ. ***ყურ-**; ნახ.-დაღ. ***ძაძ-** «ეკალი» : ქართვ. ***ძეძჳ̂-**; ნახ.-დაღ. ***ცგა(უ)ცა-** «ღრუბელი» : ქართვ. ***ცა-**; ნახ.-დაღ. ***ციც-** «ხოჭო» : ქართვ. ***ციც$_1$-**; ნახ.-დაღ. ***ცჳ̂-** «ცემა» : ქართვ. ***ც$_1$-**; ნახ.-დაღ. ***ცან-** : ქართვ. ***ც$_1$ან-/ც$_1$ნ-**; ნახ.-დაღ. ***წუდ-** «წითელი» : ქართვ. ***წ$_1$ით-**; ნახ.-დაღ. ***წულ-** ,,ღერო“: ქართვ. ***წჳ̂ელ-**; ნახ.-დაღ. ***წა-** «ცეცხლი» : ქართვ. ***წ$_1$ჳ̂-**; ნახ.-დაღ. ***ჭამ-** «ღეჭვა» : ქართვ. ***ჭამ-**; ნახ.-დაღ. ***ძუნწჳ̂-** «ჭიანჭველა» : ქართვ. ***ჯინჭჳ̂-**; ნახ.-დაღ. ***ზაბ-/ზაჳ̂-** «დღე, ცა» : ქართვ. ***ზა-**; ნახ.-დაღ. ***სარ-** : ქართვ. ***სერ-**; ნახ.-დაღ. ***შგუ/შგძა** (კითხვითი ნაცვალსახელის ფუძე): ქართვ. ***სა-**; ნახ.-დაღ. ***სგ-** «შეჭრა; ნიშნის ამოჭრა» : ქართვ. ***სჳ̂-**; ნახ.-დაღ. ***ხოდ-** «ქმარი» : ქართვ. ***ხჳ̂ად-**; ნახ.-დაღ. ***ჳ̂აც-** «ხარი» : ქართვ. ***ჳ̂აც$_1$-**; ნახ.-დაღ. ***ჳ̂აჩ-** «ვაშლი» : ქართვ. ***ჳ̂აშლ-**; ნახ.-დაღ. ***მაჴ-** «ქერი» : ქართვ. ***მახ-**; ნახ.-დაღ. ***ჳ̂აწ-** «მთვარე» : ქართვ. ***მზე-**; ნახ.-დაღ. ***ნანა-** «დედა» : ქართვ. ***ნენა-** და სხვ.); დასავლეთ აფრიკის ევე-ს ენასთან (ენებთან) (შდრ.: ევე ***ba** «დასხმა» : ქართვ. ***ბ-**; ევე b **aba** «თეთრი ჭიანჭველა» : ქართვ. ***ბაბ-**; ევე **b-** «შეკვრა; შეხვევა» : ქართვ. ***ბ-**; ევე **da-** «ჯდომა, დგომა; დება» : ქართვ. ***დეჳ̂-/დჳ̂-**; ევე

**dze-** «ერთ მდგომარეობაში ყოფნა» : ქართვ. ***ძეჳ-**; ევე **dzi** «შობა, დაბადება, მატება» : ქართვ. ***ძენ-/ძინ-**; ევე **dze** «ზემოთ მყოფი; ცა» : ქართვ. ***ზე-**; ევე **gli** «მსხვილად დაღერღვა, დაფქვა» : ქართვ. ***გალ-/გლ-**; ევე **kiko-** «ფხეკა, ხახუნი, ხეხვა» : ქართვ. ***ქექ-**; ევე **sa-** «გაყიდვა» : ქართვ. ***ც-**; ევე **ta** «თავი» : ქართვ. ***თაჳ-**; ევე **tuku** «გასრესა, დაქუცმაცება» : ქართვ. ***ტეხ-**; ევე **xe, xi** «ეს, რაც» : ქართვ. ***ჰე-**; ***ჰი-**; ევე **xo** «დარტყმა, შეხება» : ქართვ. ***ხ-**; ევე **m-, me** «მე» : ქართვ. ***მე-**; ევე **me, ma-** «ის» : ქართვ. ***მა-** და სხვ.); მელანაზიურ ენებთან (შდრ.: მელან. ***oba** «მუცელი, ღიპი, სხეული» : ქართვ. ***უბე-**; მელან. ***qor-/kul** «ყური» : ქართვ. ***ყურ-**; მელან. ***mam(a)** «მამა» : ქართვ. ***მამ-**; მელან. ***kik-** : ქართვ. ***კიკ-**; მელან. ***tel-** «ტილი» : ქართვ. ***ტილ-**; მელან. **tew-** «მთვარე» : ქართვ. ***თუთე-**; მელან. **nena** «დედა» : ქართვ. ***ნენა-**; მელან. ***tet-** «დედა» : ქართვ. ***დედ-**; მელან. ***lam-** «ზღვა» : ქართვ. ***ლუმბ-**; მელან. ***kub-** «კვამლი» : ქართვ. ***კჳამ-**; მელან. ***sar-/ser-** «შუბი» : ქართვ. ***სარ-** და სხვ.) და სხვა მრავალ ენასთან.

ლექსიკონში შევიდა ის ნასესხები სიტყვებიც, რომლებიც ქართველურ ენებში რეგულარულ შესატყვისობებს გვიჩვენებენ. აქედან ირკვევა, რომ ისინი საერთოქართველურ ან ქართულ-ზანურ დონეზეა უკვე ნასესხები (მაგალითად, ***ბალ-** : ქართ. **ბალ-** : მეგრ. **ბულ-** : ლაზ. **ბულ-**). საბოლოოდ ვერ გამოირიცხება ფუძე-ენის ლექსიკიდან აგრეთვე ისეთი ლექსემები, როგორიცაა: **წიწმატ-**ი (შდრ.: ლაზ. **ჭიჭამ-**ი «ოხრახუში»), ან კიდევ ქართ. (აჭარ.) **ხმატ-ულ-** «მიწის ვაშლი» (შდრ.: სვან. **ჴემჷდ**), თუმცა საალბათოა მათი სესხება სხვა ენებიდან.

საზოგადოდ, იმის გარკვევა, ფუძე-ენიდან მომდინარე ლექსიკური ერთეული გვაქვს, თუ ერთი ქართველური ენიდან სხვა ქართველურ ენაში ნასესხები, ზოგიერთ შემთხვევაში მეტად რთულია. ჩვენ არ ძალგვიძს, განვასხვავოთ ქართველურ ენებში ნასესხები სიტყვები (მაგალითად, ქართულიდან მეგრულში და პირიქით) ფუძეენისეული მასალისაგან, როცა იგი «იდენტური» სახის შესატყვისობებს გვიჩვენებს, ხოლო სემანტიკა ერთნაირია ან სემანტიკური სხვაობა დასაშვებ ფარგლებს არ სცილდება. ასე დგას საკითხი ისეთ შემთხვევებში, როგორიცაა: ქართ. **დიკ-ა** : ლაზ. **დიკ-ა**; ქართ. **დიდ-**ი : მეგრ. **დიდ-**ი : ლაზ. **დიდ-**ი; ქართ. **კოდ-** : მეგრ. **კოდ-** : ლაზ. **კოდ-**; ძვ. ქართ. **ჴორც-** : მეგრ. **ხორც-** : ლაზ. **ხორც-** და სხვ. ამ და მსგავს ლექსემათა კვალიფიკაცია უდავო არაა: დაბეჯითებით ვერ ვიტყვით, ეს ლექსემები მომდინარეობს ფუძე-ენიდან, თუ ერთი ქართველური ენიდან ისესხა მეორემ (სხვებმა). აფიქსებიც კი შეიძლება შევიდეს ერთი ენიდან მეორეში: მეგრული არაერთ ქართულ აფიქსს იყენებს სიტყვათწარმოებისას.

* *
*

ავტორები გულწრფელ მადლობას უცხადებენ დიდი დახმარებისათვის ზურაბ ჭუმბურიძეს, ოთარ ქაჯაიას, გივი ელიავას, ოთარ ონიანს, დარეჯან თვალთვაძეს, რევაზ აბაშიას, ლელა ნიჟარაძეს, ომარ მემიშიშს, აგრეთვე ნათელა ქუთელიას, რომელმაც შესაძლებლობა მოგვცა გვესარგებლა ალი თანდილავას ლაზურ-ქართული ლექსიკონის მასალებით.

# მეორე გამოცემის წინასიტყვაობა

ამ წიგნის პირველი გამოცემის შემდეგ ათი წელი გავიდა. ამ ხნის განმავლობაში გამოქვეყნდა არაერთი ნაშრომი, რომლებშიც წარმოდგენილია ახალი, საყურადღებო დაკავშირებები, დაზუსტებულია ადრე არსებულ დაკავშირებათა ზოგიერთი მომენტი. განსაკუთრებით უნდა აღინიშნოს, რომ 1998 წელს დაიბეჭდა ცნობილი ქართველოლოგის გიორგი კლიმოვის "Etimological Dictionary of the Kartvelian Languages" (Berlin/New York). ეს ნაშრომი წარმოადგენს მისი წიგნის "Этимологический словарь картвельских языков" (Москва, 1964) საფუძვლიანად გადამუშავებულ ვარიანტს. ავტორმა სხვა გამოკვლევებთან ერთად გაითვალისწინა წინამდებარე ნაშრომის პირველ გამოცემაში წარმოდგენილი მასალა, ბევრ შემთხვევაში მიიღო ავტორთა დაკავშირებები და ამასთან დაკავშირებით კორექტივები შეიტანა ახალი ეტიმოლოგიების წარმოდგენასა, არქეტიპების აღდგენასა, საილუსტრაციო მასალებსა, თუ ბიბლიოგრაფიულ მონაცემებში. ბუნებრივია, რომ ახალ დაკავშირებათა დიდი წილი თვით გ. კლიმოვს ეკუთვნის. დიდი გულისტკივილით უნდა აღვნიშნოთ, რომ ამ დიდი მეცნიერის უდროოდ გარდაცვალება აუნაზღაურებელი დანაკლისია საერთოდ კავკასიოლოგიისა და, კერძოდ, ქართველური ენათმეცნიერებისათვის.

წინამდებარე ნაშრომში შეძლებისდაგვარად არის ასახული ყველაფერი ფასეული, რაც, ავტორთა აზრით, ქართველური ენების ისტორიულ-შედარებითი ლექსიკის კვლევა-ძიების დარგში შეიქმნა ბოლო ათწლეულის მანძილზე. იმედია, ქართველურ ენათა შედარებით სრული ლექსიკონების გამოცემათა კვალდაკვალ ეს მიმართულება ახალ წარმატებებს მიაღწევს. უმადურობა იქნებოდა იმის აღუნიშნაობა, თუ რა დიდი სამსახური გაუწიეს ამ ნაშრომის ავტორებს პეტრე ჭარაიას "მეგრულ-ქართულმა ლექსიკონმა" (თბილისი, 1997) და გივი ელიავას "მეგრულ-ქართულმა ლექსიკონმა" (თბილისი, 1997). ამ და სხვა მასალათა გათვალისწინების შედეგად ეს გამოცემა საკმაოდ არის შევსებული და, ავტორები იმედოვნებენ, გაუმჯობესებულიც. ერთგვარი უკმარისობის გრძნობა მაინც რჩება თუნდაც იმის გამო, რომ ჯერჯერობით, სამწუხაროდ, არ არსებობს ქართველური ენებისა და მათი დიალექტების ლექსიკური ფონდის ბანკი, რაც შესაძლებელს გახდიდა მრავალი საერთო ძირის გამოვლენას. ამგვარი სამუშაოს ჩატარების აუცილებლობა, ვფიქრობთ, სადავო არავისთვის არუნდა იყოს. მუშაობა დაწყებულია, მაგრამ სხვადასხვა მიზეზის გამო ნელი ტემპით მიიწევს წინ.

წინამდებარე გამოცემაში წარმოდგენილი არის 1350-ზე მეტი ძირეული და მორფოლოგიური ერთეულის არქეტიპი. ნაწარმოები ფუძეები დამოწმებულია შესაბამის ძირეულ მორფემებთან. ისიც უნდა ითქვას, რომ თითოეულ ძირთან ფუძეთა მხოლოდ გარკვეული ოდენობაა მოცემული, ფაქტობრივად მათი რიცხვი გაცილებით დიდია. რასაკვირველია, სასურველი იქნებოდა წარმოქმნილ ფორმათა ამომწურავად მოხმობა, მაგრამ ეს მეტად გაზრდიდა წიგნის მოცულობას.

წიგნში გამოვლენილი ძირების გადათვალიერებაც კი ერთგვარ წარმოდგენას იძლევა საერთოქართველურ ფუძე-ენაზე მეტყველი ეთნოსის კულტურის, ყოფის, საცხოვრებელი გარემოს (არეალი, კლიმატური პირობები) შესახებ. ამ თვალსაზრისით საერთოქართველური ლექსიკის დაწვრილებითი ანალიზი ამ წიგნის ავტორების უახლოესი სამუშაო იქნება. ამოცანის წარმატებით გადაჭრისათვის არ არის საკმარისი ოდენ ფონემათშესატყვისობების საფუძველზე აღდგენილი არქეტებიპისა და დღევანდელ ენებში წარმოდგენილი სემანტემების მიმართებების დადგენა, რამაც საკმაოდ ხშირად შეიძლება მცდარ დასკვნებამდე მიგვიყვანოს (არის ცდუნება, რომ 5000 ან მეტი წლის წინ ისეთი მოვლენები ვივარაუდოთ, რაც რეალურად სრულიად დაუშვებელია). აუცილებელია ისტორიის, არქეოლოგიის, ქართული და უცხოენოვანი წყაროების, მითოლოგიის, ფოლკლორის, ბუნებათმცოდნეობის მონაცემთა რაც შეიძლება სრულად გათვალისწინება). უდიდესი მნიშვნელობა ენიჭება მონაცემებს საერთოქართველური ფუძე-ენის კონტაქტების შესახებ სხვა ფუძე-ენებთან.

ადვილად შესამჩნევია, რომ ამ გამოცემაში გაზიარებულია კ. ჰ. შმიდტის (Studien zur Rekonstruktion des Lautstandes der südkaukasischen Grundsprache, Wiesbaden, 1962), გ. მაჭავარიანის (საერთო-ქართველური კონსონანტური სისტემა, თბილისი, 1965) და ჰ. ფენრიხის (Eine Abweichung Von den kartwelischen Sibilantenentsprechungen: Diachronica, IX, 1, Amsterdam/Philadelphia; Gedanken zur kartwelischen Rekonstruktion, Jena) თვალსაზრისები საერთოქართველური ფუძე-ენის ფონემატურ სისტემაში /*ლ'/, /*ტ'/ ლატერალურ თანხმოვანთა შესაძლო არსებობის შესახებ.

ამ ლექსიკონის შესახებ არაერთი საყურადღებო რეცენზია გამოქვეყნდა (გ. კლიმოვისა, კ. ჰ. შმიდტისა, ალ. ონიანისა, ალ. ღლონტისა ...), რომლებშიც საკმაოდ მაღალ შეფასებასთან წარმოდგენილია მეტად საყურადღებო შენიშვნები (განსაკუთრებით გ. კლიმოვისა და კ. ჰ. შმიდტის რეცენზიებში).

ავტორები გულწრფელ მადლობას მოახსენებენ გ. კარტოზიას საგულისხმო შენიშვნებისათვის, რომლებიც მან წერილობით და ზეპირად (არაერთგზის) გაუზიარა მათ.

ავტორები ცდილობდნენ, არ გამორჩენოდათ არცერთი დაკავშირება, რომლებიც, მათი აზრით, საყურადღებოა ქართველურ ენათა ლექსიკის ისტორიულ-შედარებითი შესწავლისათვის.

აქვე უნდა აღინიშნოს, რომ ასეთი ნაშრომი გონივრული კომპრომისების გარეშე არ შეიძლება შეიქმნას (რაც, ბუნებრივია, ავტორებს შორის ცალკეულ საკითხებზე აზრთა სხვადასხვაობას გულისხმობს).

გულწრფელ მადლობას მოვახსენებთ ქეთევან გოჩიტაშვილსა და ლელა ციხელაშვილს, რომლებიც დიდად დაგვეხმარნენ კორექტურის კითხვისას; აგრეთვე ნოდარ პავლიაშვილს, მარინე დუმბაძესა და ზურაბ ცქვიტინიძეს კომპიუტერულად ტექსტის გამართვის საქმეში ხელშეწყობისათვის. ლელა ციხელაშვილმა და გიული შაბაშვილმა მონაწილეობა მიიღეს საძიებლების შედგენაში.

წიგნს საბოლოო სახე მისცა ბატონმა გია შერვაშიძემ.

ნაშრომის გამოცემაში უდიდესი დახმარება გაგვიწიეს თბილისის სულხან-საბა ორბელიანის სახელობის სახელმწიფო პედაგოგიური უნივერსიტეტის რექტორმა, პროფესორმა კახტანგ სართანიამ, ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის ფილოლოგიის ფაკულტეტის დეკანმა, პროფესორმა ამირან გომართელმა და ჩვენმა უახლოესმა მეგობარმა ბესიკ ვეშაპიძემ.

# გამოყენებული ლიტერატურა


აბაშია 1996a: რ. აბაშია, საერთო-ქართველური ლექსიკიდან, I: თსუ ფილოლოგიის ფაკულტეტისა და ენათმეცნიერების ინსტიტუ-ტის სამეცნიერო სესია, თბილისი.

აბაშია 1996b: რ. აბაშია, საერთო-ქართველური ლექსიკიდან, II: ენათმეცნიერების ინსტიტუტის 55-ე სამეცნიერო სესია, თბი-ლისი.

აბაშია 1997a: რ, აბაშია, საერთო-ქართველური ლექსიკიდან, III: ქუ-თაისური საუბრები, IV, ქუთაისი.

აბაშია 1997b: რ. აბაშია, საერთო-ქართველური ლექსიკიდან, IV: თსუ ფილოლოგიის ფაკულტეტის სამეცნიერო სესია, თბილისი.

აბაშია 1997c: რ. აბაშია, საერთო-ქართველური ლექსიკიდან, V: XVII რესპუბლიკური დიალექტოლოგიური სამეცნიერო სესია, თბი-ლისი.

აბაშია 1997d: რ. აბაშია, მასალები ქართველურ ენათა ლექსიკის ისტორიიდან, I : «გიორგი როგავას», თბილისი.

აბაშია 1998a: რ. აბაშია, საერთო-ქართველური ლექსიკიდან, VI: თსუ ფილოლოგიის ფაკულტეტის სამეცნიერო სესია, თბილისი.

აბაშია 1998b: რ. აბაშია, საერთო-ქართველური ლექსიკიდან, VII: ენათმეცნიერების ინსტიტუტის და თსუ ფილოლოგიის ფაკულ-ტეტის სამეცნიერო სესია «არნოლდ ჩიქობავას საკითხავები», IX, თბილისი.

აბაშია 1998c: რ. აბაშია, საერთო-ქართველური ლექსიკიდან, VIII: ქუ-თაისური საუბრები, IV, ქუთაისი.

აბაშია 1998d: რ. აბაშია, ისტორიულ-ეტიმოლოგიური დაკვირვებანი: **პყრობა, გულისწყრომა, ბრყუილი, გულუბრყვილო**: თსუ ფილო-ლოგიის ფაკულტეტისა და თსუ ფილიალების I სამეცნიერო სესია, თბილისი.

აბაშია 1998e: რ. აბაშია, მასალები ქართველურ ენათა ლექსიკის ისტორიიდან, III : ქართველური მემკვიდრეობა, II, ქუთაისი.

აბაშია 1999: საერთოქართველური ლექსიკიდან. X: თსუ ფილოლოგიის ფაკულტეტისა და თსუ ფილიალების II სამეცნიერო სესია, თბილისი.

აბულაძე 1960: ილ. აბულაძე, ძველი ქართულის ლექსიკიდან: იკე, XII, თბილისი.

აბულაძე 1973: ილ. აბულაძე, ძველი ქართული ენის ლექსიკონი, თბილისი.

ავალიანი 1995: გ. ავალიანი, ქართულ-მეგრულ-სვანური სიტყვარი, თბილისი, 1995.
ანდრონიკაშვილი 1966: მ. ანდრონიკაშვილი, ნარკვევები ირანულ-ქართული ენობრივი ურთიერთობიდან, თბილისი.
ანდღულაძე 1950: **თხორ-** («ქსელი») ტერმინის ეტიმოლოგიისათვის: თსუ სტუდენტთა სამეცნიერო შრომები, V, თბილისი.
ახვლედიანი 1938: გ. ახვლედიანი, ზოგადი და ქართული ენის ფონეტიკის საკითხები, I, თბილისი.
ბერიძე 1956: ვ. ბერიძე, როგორ აღინიშნება «სიმწარის» ცნება მეგრულში?: თსუ შრომები, 61, თბილისი.
ბეროზაშვილი, მესხიშვილი, ნოზაძე 1981: თ. ბეროზაშვილი, მ. მესხიშვილი, ლ. ნოზაძე, ქართლური დიალექტის ლექსიკონი (მასალები), თბილისი.
გაგუა 1970: კ. გაგუა, ერთი ტიპის დრონაკლი ზმნები სვანურში: იკე, XVII, თბილისი.
გამყრელიძე 1959: თ. გამყრელიძე, სიბილანტთა შესატყვისობანი და ქართველურ ენათა უძველესი სტრუქტურის ზოგი საკითხი, თბილისი.
გამყრელიძე 1968: თ. გამყრელიძე, დეზაფრიკატიზაცია სვანურში. «გადაწერის წესები» დიაქრონიულ ფონოლოგიაში, თბილისი.
გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965: თ. გამყრელიძე, გ. მაჭავარიანი, სონანტთა სისტემა და აბლაუტი ქართველურ ენებში, თბილისი.
გელენიძე 1970: ლ. გელენიძე, **იღლია** სიტყვის ეტიმოლოგიისათვის: იკე, XVII, თბილისი.
გელენიძე 1974: ლ. გელენიძე, ადამიანის ანატომია-ფიზიოლოგიასთან დაკავშირებული ლექსიკა ძველ ქართულში (სხვა ქართველური ენების მონაცემებთან შედარებით), თბილისი.
გიგინეიშვილი 1965: ბ. გიგინეიშვილი, **ჯაჭვ**-ისა და **ძეწკვ**-ის ურთიერთმიმართებისათვის: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, XXXVIII, 3, თბილისი.
გიგინეიშვილი 1967: ბ. გიგინეიშვილი, ეტიმოლოგიური შენიშვნები ბიბლიის ქართულ თარგმანთა ლექსიკის გამო: კ. კეკელიძის სახელობის ხელნაწერთა ინსტიტუტის IX სამეცნიერო სესია (მუშაობის გეგმა და მოხსენებათა თეზისები), თბილისი.
გიგინეიშვილი 1973: ბ. გიგინეიშვილი, სოლომონის იგავთა ქართული რედაქციები: მრავალთავი, II, თბილისი.
გიგინეიშვილი 1975: ბ. გიგინეიშვილი, ეთნონიმ **ჰენიოხის** წარმომავლობისათვის: «მაცნე» (ისტორიის ... სერია), 1, თბილისი.

გიგინეიშვილი 1979: ბ. გიგინეიშვილი, ეტიმოლოგიური დაკვირვებანი ქართველურ ენებში: «მაცნე» (ენისა და ლიტ. სერია), 1, თბილისი.
გიგინეიშვილი 1980: ბ. გიგინეიშვილი, «სახისმეტყუელის» ქართული თარგმანის ერთი ადგილის გაგებისათვის: მრავალთავი, VII, თბილისი.
გიგინეიშვილი 1981a: ბ. გიგინეიშვილი, მასალები ქართული ენის ეტიმოლოგიური ლექსიკონისათვის: «მაცნე» (ენისა და ლიტ. სერია), 2, თბილისი.
გიგინეიშვილი 1981b: ბ. გიგინეიშვილი, კაუზატივის ფუნქციადაკარგული სუფიქსი ზმნათა ერთ წყებასთან ძველ ქართულში: მრავალთავი, IX, თბილისი.
გიგინეიშვილი 1982: ბ. გიგინეიშვილი, **მრ** კონსონანტური ჯგუფის სუპერაციისათვის ჭანურის ათინურ კილოკავში: «მაცნე» (ენისა და ლიტ. სერია), 2, თბილისი.
გიგინეიშვილი 1984: ბ. გიგინეიშვილი, დამატებანი ქართველურ ენათა საერთო ლექსიკურ ფონდში: თსუ შრომები, 245 (ენათმეცნიერება 8), თბილისი.
გიგინეიშვილი 1985: ბ. გიგინეიშვილი, ზოგი ეთნოგრაფიული ტერმინის წარმომავლობისათვის ქართველურ ენებში: «მაცნე» (ისტორიის ... სერია), 2, თბილისი.
გიგინეიშვილი, სარჯველაძე 1973: ბ. გიგინეიშვილი, ზ. სარჯველაძე, [**ვა**], [**ჳა**], [**ვე**], [**ჳე**] და [**ო**] სეგმენტთა ურთიერთმიმართებისათვის ძველ ქართულში: მრავალთავი, III, თბილისი.
გიგინეიშვილი, სარჯველაძე 1978: ბ. გიგინეიშვილი, ზ. სარჯველაძე, ნანათესაობითარი მიმართულებითისა და ნანათესაობითარი დანიშნულებითის ადგილი ძველი ქართულისა და ქართველური ენების ბრუნვათა სისტემაში: მრავალთავი, VI, თბილისი.
გონიაშვილი 1938: თ. გონიაშვილი, დიალექტიზმებისათვის ჰადიშის ძეგლში: ენიმკის მოამბე, IV-2, თბილისი.
გონიაშვილი 1940: თ. გონიაშვილი, ლექსიკური შეხვედრები ჩაჩნურისა ქართველურ ენებთან: ენიმკის მოამბე, V-VI, თბილისი.
გუდავა 1950: ტ. გუდავა, ზანური (მეგრულ-ჭანური) სრულხმოვნობის ახსნის ცდა: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, XI, 7, თბილისი.
გუდავა 1954: ტ. გუდავა, ქართულ-ხუნძური ლექსიკური შეხვედრების შესახებ: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, XV, 10, თბილისი.
გუდავა 1958: ტ. გუდავა, ხმაბაძვის ერთი სახეობა მეგრულში: ენათმეცნიერების ინსტიტუტის XVI სამეცნიერო სესია (მუშაობის გეგმა და მოხსენებათა თეზისები), თბილისი.

გუდავა 1960; ტ. გუდავა, **ო**-ს **უ**-ში გადასვლის ზოგიერთი შემთხვევა ზანურ (მეგრულ-ჭანურ) ენაში: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, XXV, 1, თბილისი.
გუდავა 1964a: ტ. გუდავა, რეგრესული დეზაფრიკატიზაციის ერთი შემთხვევა ზანურში (მეგრულ-ჭანურში): საქ. მეცნ. აკად. მოამბე, XXXIII, 2, თბილისი.
გუდავა 1964b: ტ. გუდავა, **მერცხალი** (ეტიმოლოგიური ძიება): იკე, XIV, თბილისი.
გუდავა 1974: ტ. გუდავა, ფუძედრეკადი ზმნები მეგრულში: «მაცნე» (ენისა და ლიტ. სერია), 4, თბილისი.
გუდავა 1979: ტ. გუდავა, ბაგისმიერი თანხმოვნები ჩქამიერთა წინ მეგრულში: საენათმეცნიერო კრებული, თბილისი.
გუდავა, გამყრელიძე 1981: ტ. გუდავა, თ. გამყრელიძე, თანხმოვანთკომპლექსები მეგრულში: «აკაკი შანიძეს», თბილისი.
დანელია 1976: კ. დანელია, ვნებითი გვარის წარმოებისათვის კოლხურში: თსუ ძველი ქართული ენის კათედრის შრომები, 19, თბილისი.
დანელია 1984: კ. დანელია, მეგრულ-ჭანური ლექსიკა ს. ს. ორბელიანის ლექსიკონში: თსუ შრომები, 245 (ენათმეცნიერება 8), თბილისი.
დანელია, ცანავა 1991: კ. დანელია, ა. ცანავა, ქართული ხალხური სიტყვიერება, მეგრული ტექსტები, II, თბილისი.
ელიავა 1987: გ. ელიავა, მეგრულ-ქართული ლექსიკონი, თბილისი.
ერთელიშვილი 1950: ფ. ერთელიშვილი, «**სხვა**» სიტყვის ეტიმოლოგიისათვის: თსუ სტუდენტთა შრომები, V, თბილისი.
ერთელიშვილი 1976: ფ. ერთელიშვილი, ზმნური ფუძეების ფონემატური სტრუქტურისა და ისტორიის საკითხები ქართულში, თბილისი.
ერთელიშვილი 1980: ფ. ერთელიშვილი, სახელურ ფუძეთა ფონემატური სტრუქტურისა და ისტორიის საკითხები, თბილისი.
ზურაბიშვილი 1962: თ. ზურაბიშვილი, ოდნაობითის ფორმათა ისტორიისათვის ქართველურ ენებში: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, XXIX, თბილისი.
თანდილავა, ნარაკიძე 1986: ზ. თანდილავა, ც. ნარაკიძე, ზანური ლექსიკური ლექსიკის კვალი აჭარულ დიალექტში: აჭარული დიალექტის დარგობრივი ლექსიკა, V, თბილისი.
თედეევი 1988: ო. თედეევი, ნარკვევები ოსურ-ქართული ენობრივი ურთიერთობიდან, თბილისი.
თოფურია 1926: ვ. თოფურია, ფონეტიკური დაკვირვებანი ქართველურ ენებში: I ბგერით მოვლენათა თანამიმდევრობა: მიმომხილველი, I, ტფილისი.

თოფურია 1927a: ვ. თოფურია, სახელთა დაბოლოების ისტორიისათვის სვანურში: ტფილისის უნივერსიტეტის მოამბე, VII, ტფილისი.
თოფურია 1927b: ვ. თოფურია, ფონეტიკური დაკვირვებანი ქართველურ ენებში, III **კ** და **ხ** სიბილანტ-აფრიკატებთან მეზობლობაში: საქართველოს არქივი, ტფილისი.
თოფურია 1930: ვ. თოფურია, ფონეტიკური დაკვირვებანი ქართველურ ენებში, II ბგერით მოვლენათა თანამიმდევრობა: ტფილისის უნივერსიტეტის მოამბე, X, ტფილისი.
თოფურია 1931: ვ. თოფურია, სვანური ენა, I, ზმნა, ტფილისი.
თოფურია 1937a: ვ. თოფურია, ზოგიერთი ბრუნვის გენეზისისათვის მეგრულ-ჭანურში: ენიმკის მოამბე, I, ტფილისი.
თოფურია 1937b: ვ. თოფურია, **-ენჯ** სუფიქსი მეგრულში: ენიმკის მოამბე, I, ტფილისი.
თოფურია 1938: ვ. თოფურია, ქართველურ ენათა სიტყვაწარმოებიდან: **ნე-**, **ნი-**, **ნა-** პრეფიქსებისათვის: ტფილისის უნივერსიტეტის შრომები, VII.
თოფურია 1940a: ვ. თოფურია, ქართველურ ენათა სიტყვაწარმოებიდან, II **-ედ**, **-ურ**, **-რ** აფიქსებისათვის: ენიმკის მოამბე, V-VI, თბილისი.
თოფურია 1940b: ვ. თოფურია, ქართველურ ენათა სიტყვაწარმოებიდან, III **-ენ**, **მ-**, **-არ**, **სე-**, **-აქა** აფიქსებისათვის: თბილისის უნივერსიტეტის შრომები, XV, თბილისი.
თოფურია 1941: ვ. თოფურია, ფონეტიკური დაკვირვებანი ქართველურ ენებში, V **ვ** სონანტის გადასვლა **ღვ**, **გვ**, **ქვ**-დ: ენიმკის მოამბე, X, თბილისი.
თოფურია 1942a: ვ. თოფურია, მესამე ტიპის ვნებითის წარმოება ქართულში: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, III, 9, თბილისი.
თოფურია 1942b: ვ. თოფურია, **დ-** თავსართიანი ზმნები ქართულში: თბილისის უნივერსიტეტის შრომები, XXVI, თბილისი.
თოფურია 1943c: ვ. თოფურია, ზმნის უძველესი სუფიქსაციისათვის ქართულში: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, III, 5, თბილისი.
თოფურია 1944: ვ. თოფურია, ბრუნების სისტემისათვის სვანურში სხვა ქართველურ ენათა ბრუნებასთან შედარებით: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, V, 3, თბილისი.
თოფურია 1946: ვ. თოფურია, რედუქციისათვის ქართველურ ენებში: იკე, I, თბილისი.
თოფურია 1947: ვ. თოფურია, ქართველურ ენათა სიტყვაწარმოებიდან, IV ხმოვანთავსართოვანი სახელები: თბილისის უნივერსიტეტის შრომები, XXXIb, თბილისი.
თოფურია 1960: ვ. თოფურია, ქართველურ ენათა შედარებითი ფონეტიკის ზოგიერთი საკითხი: იკე, XII, თბილისი.

თოფურია 1979: ვ. თოფურია, შრომები, III, თბილისი.
თოფურია 1991: ვ. თოფურია, ზოგიერთი ქართული სიტყვის ეტიმოლოგია: ეტიმოლოგიური ძიებანი, თბილისი
თუითი 1998: ქ. თუითი, წაწლობის ეტიმოლოგიისა და უძველესი საზოგადოებრივი მნიშვნელობისათვის: სულხან-საბა ორბელიანის სახელობის თბილისის სახელმწიფო პედაგოგიური უნივერსიტეტის ქართული ენის კათედრის შრომები, 4, თბილისი.
იმნაიშვილი 1957: ი. იმნაიშვილი, სახელთა ბრუნება და ბრუნვათა ფუნქციები ძველ ქართულში, თბილისი.
იმნაიშვილი 1971: ი. იმნაიშვილი, ქართული ენის ისტორიული ქრესტომათია, ტ. I, ნაკვ. I, თბილისი.
კარტოზია 1970: გ. კარტოზია, ლაზური ტექსტები (ათინური კილოკავის ნიმუშები): «მაცნე» (ენისა და ლიტ. სერია), 4, თბილისი.
კარტოზია 1976: გ. კარტოზია, არაინვერსიულ თურმეობითთა წარმოებისათვის ლაზურში: მაცნე, 1976, 3.
კარტოზია 1979: გ. კარტოზია, რამდენიმე საერთოქართველური ფუძისათვის ქართულსა და მეგრულ-ლაზურში: აჭარული დიალექტის დარგობრივი ლექსიკა, II, თბილისი.
კარტოზია 1984: გ. კარტოზია, სიბილანტთა შესატყვისობის დარღვევათა ახსნისათვის ქართველურ ენებში: მაცნე, 2, თბილისი.
კარტოზია 1986: გ. კარტოზია, რამდენიმე საერთოქართველური ფუძისათვის ქართულსა და მეგრულ-ლაზურში, II: აჭარული დიალექტის დარგობრივი ლექსიკა, V, თბილისი.
კარტოზია 1990: გ. კარტოზია, ქართ. **ჭ჻** : ზან. **წკვ** ბგერათშესატყვისობისათვის: ეტიმოლოგიური ძიებანი, თბილისი.
კარტოზია 1996: გ. კარტოზია, რამდენიმე ქართველური ფუძისათვის მეგრულსა და ლაზურში: ანტონ პირველის (ბაგრატიონის) დაბადებიდან 275-ე წლისთავისადმი მიძღვნილი სამეცნიერო სესია, თბილისი.
კახაძე 1956: ო. კახაძე, პურეულის ზოგიერთი ტერმინის შესახებ ქართულში: იკე, VIII, თბილისი.
კახაძე 1960: ო. კახაძე, პურეულის ზოგიერთი ტერმინის შესახებ ქართულში: იკე, XII, თბილისი.
კახაძე 1987: ო. კახაძე, ლექსიკური ზანიზმებისათვის იმერულში: იკე, XXI, თბილისი.
ლომთათიძე 1945: ქ. ლომთათიძე, აფხაზური **აფსაა/აფსაატი** («ფრინველი») სიტყვის ეტიმოლოგიისათვის: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, VI, 4, თბილისი.

ლომთათიძე 1959: ქ. ლომთათიძე, **ლ/რ** მონაცვლეობისათვის ქართველურ ენებში: საქ. მეცნ. აკად. საზოგად. მეცნ. განყ. მოამბე, 1, თბილისი.
ლომთათიძე 1962: ქ. ლომთათიძე, წინაენისმიერ სპირანტთა უძველესი სისტემისათვის ქართველურ ენებში: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, XXIX, 2, თბილისი.
ლომთათიძე 1962: ქ. ლომთათიძე, «ერთი» რიცხვითი სახელის ისტორიისათვის ქართველურსა და აფხაზურ-ადიღურ ენებში: იკე, XIII, თბილისი.
ლომთათიძე 1984: ქ. ლომთათიძე, კომპლექსთაგან მომდინარე ბილაბიალური ხშულები ქართველურ ენებში, თბილისი.
მაჭავარიანი 1956: გ. მაჭავარიანი, **ა** ხმოვნის ლაბიალიზაციის შემთხვევები სვანურში: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, XVII, 4, თბილისი.
მაჭავარიანი 1958: გ. მაჭავარიანი, ხმოვანთა შესატყვისობის ისტორიიდან ქართველურ ენებში: თბილისის უნივერსიტეტის შრომები, 69, თბილისი.
მაჭავარიანი 1959: გ. მაჭავარიანი, შედარებითი ხარისხის ფორმათა გენეზისისათვის ქართველურ ენებში: თბილისის უნივერსიტეტის შრომები, 71, თბილისი.
მაჭავარიანი 1961: გ. მაჭავარიანი, რეცენზია ვ. პოლაკის ნაშრომზე (Contributions à la grammaire historique des langues kartvélliennes: Archiv Orientalni, XXII, 1-2, Praha, 1955): ქართველურ ენათა სტრუქტურის საკითხები, II, თბილისი.
მაჭავარიანი 1962: გ. მაჭავარიანი, სვანური **მეშხე** («შავი‘‘) სიტყვის ეტიმოლოგიისათვის: იკე, XII, თბილისი.
მაჭავარიანი 1965: გ. მაჭავარიანი, საერთო ქართველური კონსონანტური სისტემა, თბილისი.
მაჭავარიანი 1969: გ. მაჭავარიანი, ქართველურ ენათა დიაქრონიული ფონოლოგიის ზოგიერთი საკითხი: თბილისის უნივერსიტეტი გიორგი ახვლედიანს, თბილისი.
მაჭავარიანი 1973: გ. მაჭავარიანი, ვნებითის სუფიქსური ტიპის გენეზისის საკითხი ქართველურ ენებში: «მაცნე» (ენისა და ლიტ. სერია), 1, თბილისი.
დ. მაჭავარიანი 1970: დ. მაჭავარიანი, ქართველურ ენათა ლექსიკის ისტორიიდან, IV ქართ. **წვერ**- ფუძის ზანური შესატყვისისათვის: ქუთაისის პედ. ინსტიტუტის შრომები, XXXIII, ქუთაისი.
დ. მაჭავარიანი 1975: დ. მაჭავარიანი, ქართველურ ენათა ლექსიკის ისტორიიდან: ფილოლოგია, I (მოხსენებათა თეზისები), თბილისი.

მელიქიშვილი 1975: ი. მელიქიშვილი, **ე>ი** პროცესი ზანურ დიალექ-ებში და ხმოვანთა შესატყვისობის ერთი დარღვევა ქართველურ ენებში: «მაცნე» (ენისა და ლიტ. სერია), 4, თბილისი.
მელიქიშვილი 1981: ი. მელიქიშვილი, ქართველურ ენათა ორი იზო-ლირებული ბგერათფარდობის ახსნისათვის: თანამედროვე ზოგა-დი ენათმეცნიერების საკითხები, თბილისი.
გ. მელიქიშვილი 1965: გ. მელიქიშვილი, საქართველოს, კავკასიისა და მახლობელი აღმოსავლეთის უძველესი მოსახლეობის საკითხი-სათვის, თბილისი.
მემიშიში 1983: ო. მემეშიში, ქართული **შვინდ**- ფუძის ზანური შესა-ტყვისი: ახალგაზრდა მეცნიერ-ფილოლოგთა მეოთხე რესპუბლი-კური კონფერენცია (მოხსენებათა თეზისები), თბილისი.
მემიშიში 1988: ო. მემიშიში, ქართული **შვინდ**-/**შინდ**- ფუძის ზანური შესატყვისი: ეტიმოლოგიური ძიებანი, თბილისი.
მემიშიში 1997: ო. მემიშიში, ქართველურ ენათა ლექსიკიდან, II: ქუთა-ისური საუბრები, ქუთაისი.
ნადარეიშვილი 1962: ლ. ნადარეიშვილი, მიმღეობა ზანურში: იკე, XIII, თბილისი.
ნადარეიშვილი 1970: ლ. ნადარეიშვილი, მასდარის წარმოების შესახებ ჭანურში: იკე, XVII, თბილისი.
ნადარეიშვილი 1971: ლ. ნადარეიშვილი, ერთი საერთოქართველური ძირის შესახებ: «მაცნე» (ენისა და ლიტ. სერია), 3, თბილისი.
ნადარეიშვილი 1974: ლ. ნადარეიშვილი, **წკ**/**ჭკ** კომპლექსიანი ხმაბაძ-ვითი სიტყვები ქართველურ ენებში: ქართველურ ენათა სტრუქ-ტურის საკითხები, IV, თბილისი.
ნადარეიშვილი 1975: ლ. ნადარეიშვილი, საერთო-ქართველური ლექ-სიკიდან: «მაცნე» (ენისა და ლიტ. სერია), 4, თბილისი.
ნადარეიშვილი 1978: ლ. ნადარეიშვილი, ჭანურში დაცული ძველი ქართული ლექსიკიდან: იკე, XX, თბილისი.
ნადარეიშვილი 1981: ლ. ნადარეიშვილი, საერთო-ქართველური ლექ-სიკიდან სვანურში: ქართველურ ენათა სტრუქტურის ცაკითხები, V, თბილისი.
ნათაძე 1959: ნ. ნათაძე, თემის ნიშნები ქართველურ ენებში: იკე, XI, თბილისი.
ნოზაძე 1992: ლ. ნოზაძე, თანხმოვანთშესატყვისობის ერთი შემთხვევის გამო ქართველურ ენებში: იკე, XXXI, თბილისი.
ონიანი 1962: ა. ონიანი, ქართველურ ენათა ბგერათშესატყვისობის ზოგი საკითხი: საქ. მეცნ. აკად. საზოგად. მეცნ. განყ. მოამბე, 1, თბილისი.

ონიანი 1963: ა. ონიანი, პირველი და მეორე სუბიექტური პირის მრავლობითობის სუფიქსთა შესახებ ქართველურ ენებში: საქ. მეცნ. აკად. საზოგად. მეცნ. განყ. მოამბე, 3, თბილისი.
ონიანი 1978: ა. ონიანი, ქართველურ ენათა ისტორიული მორფოლოგიის საკითხები, თბილისი.
ონიანი 1989: ა. ონიანი, ქართველურ ენათა შედარებითი გრამატიკის საკითხები, სახელთა მორფოლოგია, თბილისი.
ონიანი 1998: ა. ონიანი, სვანური ენა, თბილისი.
ოსიძე 1987: ე. ოსიძე, სვანური ენის ლექსიკის შესწავლისათვის ისტორიული თვალსაზრისით: ეტიმოლოგიური ძიებანი, თბილისი.
ჟღენტი 1938: ს. ჟღენტი, ჭანური ტექსტები, არქაბული კილოკავი, ტფილისი.
ჟღენტი 1940: ს. ჟღენტი, ზანიზმები გურულ ზმნებში: ენიმკის მოამბე, V-VI, თბილისი.
ჟღენტი 1941: ს. ჟღენტი, **რ** ფონემა მეგრულ-ჭანურში: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, X, 2, თბილისი.
ჟღენტი 1949: ს. ჟღენტი, სვანური ენის ფონეტიკის ძირითადი საკითხები, თბილისი.
ჟღენტი 1953: ს. ჟღენტი, ჭანურ-მეგრულის ფონეტიკა, თბილისი.
ჟღენტი 1956: ს. ჟღენტი, ქართული ენის ფონეტიკა, თბილისი.
ჟღენტი 1960: ს. ჟღენტი, ქართველურ ენათა შედარებითი ფონეტიკა, I მარცვლის აგებულების პრობლემა, თბილისი.
როგავა 1943: გ. როგავა, ხშულთა ოთხეულებრივი სისტემისათვის კავკასიურ ენებში: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, IV, 8, თბილისი.
როგავა 1945: გ. როგავა, **წამალ-** სიტყვის ეტიმოლოგიისათვის: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, VI, 3, თბილისი.
როგავა 1946: გ. როგავა, ფარინგალურ ხშულთა რიგისათვის ქართველურსა და ადიღეურ ენებში: იკე, I, თბილისი.
როგავა 1947: გ. როგავა, დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციის ერთი სახეობა ზანურში: თბილისის უნივერსიტეტის შრომები, XXXb, თბილისი.
როგავა 1949: გ. როგავა, ქართველურ ენათა ბგერათშესატყვისობიდან — მეგრ. **რ** : ქართ. **გ**: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, X, 8, თბილისი.
როგავა 1951: გ. როგავა, **პურ-** ფუძის საკითხისათვის: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, X, 10, თბილისი.
როგავა 1952-1953: გ. როგავა, ნააფიქსარი **დ**-ს ფონეტიკური სახეცვლილებანი და **ზეცა** ფუძის აგებულების საკითხი: ქუთაისის პედ. ინსტიტუტის შრომები, XI, ქუთაისი.
როგავა 1953: გ. როგავა, ქართველურ ენათა ფონეტიკის ისტორიულ-შედარებითი შესწავლის ძირითადი საკითხები: იკე, IV, თბილისი.

როგავა 1954: გ. როგავა, იბერიულ-კავკასიურ ენათა საერთო კუთვნილების **თესვის** აღმნიშვნელი ფუძე: იკე, VI, თბილისი.
როგავა 1958: გ. როგავა, ზედსართავი სახელის თანაბრობითი ხარისხის გაქვავებული ფორმები ქართულში: იკე, IX-X, თბილისი.
როგავა 1959a: გ. როგავა, ქართველურ ენათა ბგერათშესატყვისობიდან ქართ. **რ** : ზან. **ჯ**: ქართველურ ენათა სტრუქტურის საკითხები, I, თბილისი.
როგავა 1959b: გ. როგავა, მცენარის აღმნიშვნელი ერთი საერთო იბერიულ-კავკასიური ფუძისათვის: იკე, XI, თბილისი.
როგავა 1960a: გ. როგავა, ბგერათშესატყვისობათა დარღვევის შემთხვევებისათვის ქართველურ ენებში: იკე, XII, თბილისი.
როგავა 1960b: გ. როგავა, ზოგი გეოგრაფიული სახელის (**ოჩამჩირე, ტყაურუ**) შედგენილობისათვის: თბილისის უნივერსიტეტის შრომები, 93, თბილისი.
როგავა 1962: გ. როგავა, ქართველურ ენათა ისტორიული ფონეტიკის საკითხები, თბილისი.
როგავა 1965: გ. როგავა, დეცესიურ-ჰარმონიულ კომპლექსთა სისტემისა და ისტორიისათვის ქართველურ ენებში: «მაცნე» (ენისა და ლიტ. სერია), 2, თბილისი.
როგავა 1966: გ. როგავა, **იხვ-** ფუძის ისტორიისათვის: იკე, XV, თბილისი.
როგავა 1977: გ. როგავა, **წამ** და **წუთ** სიტყვათა ამოსავალი სემანტიკა: «მაცნე» (ენისა და ლიტ. სერია), 3, თბილისი.
როგავა 1978: გ. როგავა, **დიხაშხო** სიტყვის შედგენილობისათვის: თბილისის უნივერსიტეტის შრომები, 200, თბილისი.
როგავა 1979: გ. როგავა, ქართული **ღვიძლ** ფუძის ამოსავალი სახეობისათვის: «არნოლდ ჩიქობავას», თბილისი.
როგავა 1984: გ. როგავა, ერთი ინდოევროპული სიტყვა ქართველურსა და ადიღეურ ენებში: თბილისის უნივერსიტეტის შრომები, 245, თბილისი.
როგავა 1987: გ. როგავა, **წათე** – ლაზიკის მეფეთა სახელის წარმომავლობა: ეტიმოლოგიური ძიებანი, თბილისი.
როგავა 1988: გ. როგავა, ქართული **სხლავს** ზმნის **სხალ-** ფუძე და მისი ზანური შესატყვისი: ეტიმოლოგიური ძიებანი, თბილისი.
როგავა 1990: გ. როგავა, **სურო** სახელის ვარიანტები ქართველურ ენებში: ეტიმოლოგიური ძიებანი, თბილისი.
სამუშია 1971: კ. სამუშია, ქართული ხალხური პოეზიის მასალები, მეგრული ნიმუშები, თბილისი.
სარჯველაძე 1961: ზ. სარჯველაძე, «**თეთრ**» ფუძის შედგენილობისათვის: თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის სტუდენ-

ტთა XXIII სამეცნიერო კონფერენცია (მუშაობის გეგმა და მოხსენებათა თეზისები), თბილისი.
სარჯველაძე 1964: ზ. სარჯველაძე, ზანიზმები გურულში: გორის პედ. ინსტიტუტის შრომები, X, თბილისი.
სარჯველაძე 1968: ზ. სარჯველაძე, ზანურიდან ნასესხები ერთი სიტყვა ძველ ქართულში: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, 51, 2, თბილისი.
სარჯველაძე 1969: ბგერათშესატყვისობა ქართ. **ლ** : სვან. **შ**: თბილისის უნივერსიტეტი გიორგი ახვლედიანს, თბილისი.
სარჯველაძე 1970: ზ. სარჯველაძე, ორი ზანური ზმნური ძირის ძველ-ქართული შესატყვისებისათვის: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, 58, 1, თბილისი.
სარჯველაძე 1971: ზ. სარჯველაძე, **სულ** და **სუნ** ლექსემათა ურთიერთმიმართებისათვის: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, 62, 1, თბილისი.
სარჯველაძე 1974: ზ. სარჯველაძე, ქართული **კუარცხ** ძირის სვანური შესატყვისისათვის: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, 73, 3, თბილისი.
სარჯველაძე 1975: ზ. სარჯველაძე, ქართული სალიტერატურო ენის ისტორიის საკითხები, თბილისი.
სარჯველაძე 1976: ზ. სარჯველაძე, ორი ზანური ზმნური ძირის ქართული შესატყვისებისათვის: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, 81, 1, თბილისი.
სარჯველაძე 1980: ზ. სარჯველაძე, ზოგი საერთოქართველური ლექსემის ეტიმოლოგიისათვის: «მაცნე» (ენისა და ლიტ. სერია), 4, თბილისი.
სარჯველაძე 1982: ზ. სარჯველაძე, ერთი ზმნური ფორმის შესახებ: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, 108, 2, თბილისი.
სარჯველაძე 1984: ზ. სარჯველაძე, **სამხარ**- სიტყვის ეტიმოლოგიის ცდა: ქართული ენა (წერილების კრებული), თბილისი.
სარჯველაძე 1985: ზ. სარჯველაძე, უმლაუტის კვალი ქართულში: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, 120, 1, თბილისი.
სარჯველაძე 1995: ზ. სარჯველაძე, ძველი ქართული ენის ლექსიკონი, მასალები, თბილისი.
სარჯველაძე 1999a: ზ. სარჯველაძე, ეტიმოლოგიური შენიშვნები: თსუ ფილოლოგიის ფაკულტეტისა და თსუ ფილიალების II სამეცნიერო სესია (მასალები), თბილისი.
სარჯველაძე 1999b: ზ. სარჯველაძე, არის კი χοιn- ძირი ბერძნულში?: თსუ ფილოლოგიის ფაკულტეტის სამეცნიერო სესია (მასალები) თბილისი.
სუხიშვილი 1983: მ. სუხიშვილი, ერთი ქართველური შესატყვისობის შესახებ: საენათმეცნიერო ძიებანი, თბილისი.

სუხიშვილი 1987: ორი ქართული ფუძის სვანური შესატყვისის შესახებ: ეტიმოლოგიური ძიებანი, თბილისი.
ფენრიხი 1984: ჰ. ფენრიხი, ველარულ თანხმოვანთა დისიმილაციური განუვითარებლობა მეგრულში: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, 116, 1, თბილისი.
ფენრიხი, სარჯველაძე 1990: ჰ. ფენრიხი, ზ. სარჯველაძე, ქართველურ ენათა ეტიმოლოგიური ლექსიკონი, თბილისი.
ფოგტი 1961: ჰ. ფოგტი, ქართული ენის ფონემატური სტრუქტურა, თბილისი.
ფოცხიშვილი 1959: ა. ფოცხიშვილი, მარცვალთლიაობის **ა** ქართულში: საიუბილეო კრებული კორნელი კეკელიძეს, თბილისი.
ფოცხიშვილი 1998: ა. ფოცხიშვილი, «საკუთარის» ეტიმოლოგიისათვის: სულხან-საბა ორბელიანის სახელობის თბილისის სახელმწიფო პედაგოგიური უნივერსიტეტის ქართული ენის კათედრის შრომები, 4, თბილისი.
ქავთარაძე 1954: ი. ქავთარაძე, ზმნის ძირითადი კატეგორიების ისტორიისათვის ძველ ქართულში, თბილისი.
ქავთარაძე 1973: ი. ქავთარაძე, ზოგი სიტყვის აღნაგობისა და ისტორიისათვის ქართულში: იკე, XVIII, თბილისი.
ქავთარაძე 1985: ი. ქავთარაძე, ქართული ენის მოხეური დიალექტი, თბილისი.
ქალდანი 1955: მ. ქალდანი, სვანური ენის ლახამულური კილოკავის ფონეტიკური თავისებურებანი: იკე, VII, თბილისი.
ქალდანი 1964: მ. ქალდანი, კითხვითი, განსაზღვრებითი და გაძლიერებითი ნაწილაკები სვანურში: იკე, XIV, თბილისი.
ქალდანი 1969: მ. ქალდანი, სვანური ენის ფონეტიკა, I უმლაუტის სისტემა სვანურში, თბილისი.
ქერქაძე 1974a: ი. ქერქაძე, ცხოველების აღმნიშვნელი ლექსიკა ძველ ქართულში, თბილისი.
ქერქაძე 1974b: ი. ქერქაძე, **კუერნა** ფუძის ეტიმოლოგიისათვის ქართულში: იკე, XIX, თბილისი.
ქობალავა 1958: ი. ქობალავა, აფრიკატიზაციისა და დეზაფრიკატიზაციის პროცესები იბერიულ-კავკასიურ ენებში: იკე, IX-X, თბილისი.
ქუთელია 1986: ნ. ქუთელია, კონსონანტური ჯგუფები ჭანურში (ლაზურში): იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერების «წელიწდეული», XIII, თბილისი.
ქუთელია 1989: ნ. ქუთელია, SrC და CSr სტრუქტურის კონსონანტური ჯგუფები ჭანურში (ლაზურში): იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერების «წელიწდეული», XVI, თბილისი.

ღლონტი 1974: ალ. ღლონტი, ქართულ კილო-თქმათა სიტყვის კონა, I, თბილისი.
ღლონტი 1975: ალ. ღლონტი, ქართულ კილო-თქმათა სიტყვის კონა, II, თბილისი.
ღლონტი 1998: ალ. ღლონტი, **უჩა** ადიექტივისათვის ანთროპონიმთა ფუძეებში: ქართველური ონომასტიკა, I, თბილისი.
ყიფიანი 1913: მ. ყიფიანი, ბუნება ქართულ ენის ეტიმოლოგიურ შენობისა: «განათლება», ტფილისი.
შანიძე 1919: ა. შანიძე, ნასახელარი ზმნები ქართულში: ტფილისის უნივერსიტეტის მოამბე, I, ტფილისი.
შანიძე 1920: ა. შანიძე, სუბიექტური პრეფიქსი მეორე პირისა და ობიექტური პრეფიქსი მესამე პირისა ქართულ ზმნებში, ტფილისი.
შანიძე 1923a: ა. შანიძე, უძველესი ქართული ტექსტების აღმოჩენის გამო: ტფილისის უნივერსიტეტის მოამბე, II, ტფილისი.
შანიძე 1923b: ა. შანიძე, ჰაემეტი ტექსტები და მათი მნიშვნელობა ქართული ენის ისტორიისათვის: ტფილისის უნივერსიტეტის მოამბე, III, ტფილისი.
შანიძე 1925: ა. შანიძე, უმლაუტი ქართულში: არილი, ტფილისი.
შანიძე 1941: ა. შანიძე, **ევ** კილოს კვალი საქართველოს გეოგრაფიულ სახელებში: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, II, 8, თბილისი.
შანიძე 1947: ა. შანიძე, ეტიმოლოგიური შენიშვნები, **რკო** და **მუხა**: თბილისის უნივერსიტეტის სამეცნიერო სესია (მოხსენებათა თეზისები), თბილისი.
შანიძე 1953: ა. შანიძე, ქართული გრამატიკის საფუძვლები, I, თბილისი.
შანიძე 1958: ა. შანიძე, ეტიმოლოგიური შენიშვნები: ნათესაობის აღმნიშვნელი ერთი ტერმინი ქართულში: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, XX, 2, თბილისი.
შანიძე 1965: ა. შანიძე, ეტიმოლოგიური შენიშვნები: საქ. მეცნ. აკად. მოამბე, 38. 3, თბილისი.
შანიძე 1976: ა. შანიძე, ძველი ქართული ენის გრამატიკა, თბილისი.
შანიძე 1984: ა. შანიძე, თხზულებანი, I, თბილისი.
მზ. შანიძე 1960: მზ. შანიძე, ძველი ქართული ენის ლექსიკიდან: საქ. მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინსტიტუტის მოამბე, II, თბილისი.
შარაშენიძე 1964: თ. შარაშენიძე, უარყოფითი ნაწილაკები სვანურში: იკე, I, თბილისი.
შარაშენიძე 1991: თ. შარაშენიძე, სვანურ-ქართულ-ზანური შესატყვისობის ზოგიერთი საკითხი: იკე, XXX, თბილისი.
ჩანტლაძე 1973: ი. ჩანტლაძე, სახელობითის **-ე** ფორმანტის შესახებ სვანურში: იკე, XVIII, თბილისი.

ჩანტლაძე 1974: ი. ჩანტლაძე, **ი** ხმოვანზე დაბოლოებულ სახელთა ბრუნება სვანურში: ქართველურ ენათა სტრუქტურის საკითხები, IV, თბილისი.

ჩანტლაძე 1998: ი. ჩანტლაძე, ქართველოლოგიური ძიებანი, I, თბილისი.

ჩიქობავა 1926: არნ. ჩიქობავა, **-ონ** სუფიქსი მეგრულში: ტფილისის უნივერსიტეტის მოამბე, VI, ტფილისი.

ჩიქობავა 1936: არნ. ჩიქობავა, ჭანურის გრამატიკული ანალიზი, ტფილისი.

ჩიქობავა 1938: არნ. ჩიქობავა, ჭანურ-მეგრულ-ქართული შედარებითი ლექსიკონი, ტფილისი.

ჩიქობავა 1940a: არნ. ჩიქობავა, მესამე პირის სუბიექტის უძველესი ნიშანი ქართველურ ენებში: ენიმკის მოამბე, V-VI, თბილისი.

ჩიქობავა 1940b: არნ. ჩიქობავა, ქართული **ძვალ-** ფუძის ზანური შესატყვისისათვის: სსრკ მეცნ. აკად. საქართველოს ფილიალის მოამბე, I, 1, თბილისი.

ჩიქობავა 1942: არნ. ჩიქობავა, სახელის ფუძის უძველესი აგებულება ქართველურ ენებში, თბილისი.

ჩიქობავა 1953: არნ. ჩიქობავა, ეტიმოლოგია ძველი ქართული ტერმინებისა «ბლუარი», «სამხარი»: იკე, V, თბილისი.

ჩიქობავა 1954: არნ. ჩიქობავა, ერთი ძველი საერთო იბერიულ-კავკასიური ფუძის შესახებ მევენახეობის ტერმინში: იკე, VI, თბილისი.

ჩიქობავა 1965: არნ. ჩიქობავა, იბერიულ-კავკასიურ ენათა შესწავლის ისტორია, თბილისი.

ჩიქობავა 1974: არნ. ჩიქობავა, ადგილის სახელთა წარმოების ტიპები და მათი ისტორიული ურთიერთობა ქართულში: იკე, XIX, თბილისი.

ცინდელიანი 1969: უ. ცინდელიანი, ზოგი საერთო-ქართველური ფუძის ეტიმოლოგიისათვის: საქ. მეცნ. აკადემიის ხელნაწერთა ინსტიტუტის XI სამეცნიერო სესია, თბილისი.

ცინდელიანი 1980: უ. ცინდელიანი, **კიც(ვა)** ფუძის წარმომავლობისათვის: მრავალთავი, VIII, თბილისი.

ცქიტიშვილი 1975: თ. ცქიტიშვილი, **მკუეცარ** ფუძისათვის ძველ ქართულში: «მაცნე» (ენისა და ლიტ. სერია), 4, თბილისი.

ცხადაია 1996a: პ. ცხადაია, **ფეხვ-** ზმნური ძირის ზანური (მეგრული) შესატყვისისათვის: დიალექტოლოგთა XVI რესპუბლიკური სესია, თბილისი.

ცხადაია 1996b: პ. ცხადაია, **ზაკ-** (: ქართ. **ბზეკ-**) ზმნური ფუძე მეგრულში: ფილოლოგიის ფაკულტეტის სამეცნიერო სესია, თბილისი.

ცხადაია 1998a: პ. ცხადაია, ზოგი ტოპოლექსემის შესახებ მეგრულში: თსუ ფილოლოგიის ფაკულტეტის სამეცნიერო სესია, თბილისი.
ცხადაია 1998b: პ. ცხადაია, ქართულ-ზანურ შესატყვისთა ერთდროულად არსებობის ფაქტი სამეგრელოს ტოპონიმიაში: არნ. ჩიქობავას საკითხავები, თბილისი.
ძიძიგური 1946: შ. ძიძიგური, მეგრული სუფიქსის კვალი ქართულში: იკე, I, თბილისი.
ძოწენიძე 1994: ქ. ძოწენიძე, ზემოიმერული ლექსიკონი, თბილისი.
ჭარაია 1895; ჭარაია 1896: პ. ჭარაია, მეგრული დიალექტის ნათესაობრივი დამოკიდებულება ქართულთან (მასალა): «მოამბე», X, XII, 1895; I, 1896, ტფილისი.
ჭარაია 1918: პ. ჭარაია, ქართულ-მეგრული და მეგრულ-ქართული შედარებითი ლექსიკონი (მასალები იაფეტურ ენების მკვლევართათვის) (ხელნაწ.), ტფილისი.
ჭარაია 1997: პ. ჭარაია, მეგრულ-ქართული ლექსიკონი, თბილისი.
ჭინჭარაული 1987: ა. ჭინჭარაული, ქართველურ ენათა ლექსიკიდან: ეტიმოლოგიური ძიებანი, 1987.
ჭინჭარაული 1998: ალ. ჭინჭარა·ული, კიდევ ერთი ბერძნული წარმომავლობის სიტყვა: ქართველური ონომასტიკა, I, თბილისი.
ჭუმბურიძე 1969: ზ. ჭუმბურიძე, ტოპონიმიკური ძიებანი: თბილისის უნივერსიტეტი გიორგი ახვლედიანს, თბილისი.
ჯავახიშვილი 1913: ი. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, I, ტფილისი.
ჯავახიშვილი 1918: ი. ჯავახიშვილი, ქართველი ერის მოკლე ისტორია, ქუთაისი.
ჯავახიშვილი 1923: ი. ჯავახიშვილი, ახლად აღმოჩენილი უძველესი ქართული ხელნაწერები და მათი მნიშვნელობა მეცნიერებისათვის: ტფილისის უნივერსიტეტის მოამბე, II, ტფილისი.
ჯავახიშვილი 1930: ი. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, I, ტფილისი.
ჯავახიშვილი 1934: ი. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, II, ტფილისი.
ჯავახიშვილი 1937: ი. ჯავახიშვილი, ქართული და კავკასიური ენების თავდაპირველი ბუნება და ნათესაობა, ტფილისი.
ჯავახიშვილი 1950: ი. ჯავახიშვილი, საქართველოს, კავკასიისა და მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიულ-ეთნოლოგიური პრობლემები, თბილისი.
ჯანაშვილი 1906: მ. ჯანაშვილი, ქართული გრამატიკა, ტფილისი.
ჯანაშია 1959: ს. ჯანაშია, შრომები, III, თბილისი.

Абаев 1949: В. Абаев, Осетинский язык и фольклор, т. I, Москва-Ленинград.

Абаев 1958: В. Абаев, Историко-этимологический словарь осетинского языка, т. I, Москва–Ленинград.

Абаев 1979: В. Абаев, Историко-этимологический словарь осетинского языка, т. III, Ленинград.

Абаев 1988: В. Абаев, Сравнительно-лексикологические заметки: იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერების «წელიწდეული», XV, თბილისი.

Абаев 1989: В. Абаев, Историко-этимологический словарь осетинского языка, т. IV, Ленинград.

Гамкрелидзе, Иванов 1984: Т. Гамкрелидзе, В. Иванов, Индоевропейский язык и индоевропейцы. Реконструкция и историко-типологический анализ праязыка и пракультуры, т. I-II, Тбилиси.

Гигинейшвили 1977: Б. Гигинейшвили, Сравнительная фонетика дагестанских языков, Тбилиси.

Гиоргадзе 1979: Г. Гиоргадзе, О характере некоторых индоевропейско-грузинских (картвельских) языковых паралеллей: საენათმეცნიერო კრებული, თბილისი.

Грен 1890: А. Грен, Сванетско-русский словарь: Сборник материалов для описания местностей и племен Кавказа, 10, Тифлис.

Гудава 1959 : Т. Гудава, Сравнительний анализ глагольных основ в аварском и андийских языках, Махачкала.

Гудава 1964: Т. Гудава, Консонантизм андийских языков, Тбилиси.

Иллич-Свитыч 1971: В. Иллич-Свитыч, Опыт сравнения ностратических языков, Сравнительный словарь, Б - К, Москва.

Имнайшвили 1977: Д. Имнайшвили, Историко-сравнительний анализ фонетики нахских языков, Тбилиси.

Кипшидзе 1911: И. Кипшидзе, Дополнительные сведения о чанском языке (из лингвистической экскурсии в Русский Лазистан): «Материалы

по яфетическому языкознанию», III, Санкт-Петерсбург.

Кипшидзе 1914: И. Кипшидзе, «Грамматика мингрельского (иверского) языка» с хрестоматией и словарем»: «Материалы по яфетическому языкознанию», VII, Санкт-Петерсбург.

Климов 1960: Г. Климов, Опыт реконструкции фонемного состава общекартвельского языка-основы: Известия АН СССР, ОЛЯ, т. XIX, вып. I, Москва.

Климов 1962: Г. Климов, Склонение в картвельских языках в сравнительно-историческом аспекте, Москва.

Климов 1967: Г. Климов, Заимствованные числительные в общекартвельском: Этимология 1965, Москва.

Климов 1969: Г. Климов, Абхазско-картвельские лексические параллели:`Этимология 1967, Москва.

Климов 1971a: Г. Климов, Кавказские этимологии: Этимология 1968, Москва.

Климов 1972b: Г. Климов, (რეცენზია ჟ. დიუმეზილის ნაშრომზე: Documents Anatoliens sur les langues et les traditions du Caucase, IV, Récites Lases (dialecte d´ Archavi): Этимология 1968, Москва.

Климов 1972: Г. Климов, О некоторых словарных общностях картвельских и нахско-дагестанских языков: Этимология 1970, Москва.

Климов 1973: Г. Климов, Дополнения к этимологическому словарю картвельских языков: Этимология 1971, Москва.

Климов 1976: Г. Климов, К этимологии двух картвельских глаголов обладания: Этимология 1974, Москва.

Климов 1976: Г. Климов, Картвельское *otxo- «четыре»: индоевропейское *okto: Этимология 1975, Москва.

Климов 1988: Г. Климов, Дополнения к этимологическому словарю картвельских языков: Этимология 1985, Москва.

Климов 1993: რეცენზია ჰ. ფენრიხისა და ზ. სარჯველაძის წიგნზე «ქართველურ ენათა ეტიმოლოგიური ლექსიკონი» (თბ., 1990): «Вопросы языкознания», Москва.

Климов 1994a: Г. Климов, Древнейшие индоевро-пейзмы картвельских языков, Москва.

Климов 1994b: Г. Климов, Картвельское ***usx(o)-** «бык (жертвенный»): индоевропейское ***uks-on-**: Этимология 1991.1993, Москва.

Климов, Мачавариани 1966: Г. Климов, Г. Мачавариани, Рефлексы общекартвельского «а» в занском (мегрело-чанском) языке: Studia Caucasica, 2, The Hague.

Куркиев 1978: А. Куркиев, Об исконной лексике ингушского языка: “იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერების «წელიწდეული», V, Тбилиси.

Марр 1908: Н. Марр, Основные таблицы к грамматике древнегрузинского языка с предварительным сообщением о родстве грузинского языка с семитическими, Санкт-Петерсбург.

Марр 1909a: Н. Марр, К вопросу о ближайшем сродстве армянского с иверским: ЗВОРАО, XIX, вып. I, Санкт-Петерсбург.

Марр 1909b: Н. Марр, Яфетический k в армянском языке: ЗВОРАО, XIX, вып. IV, Санкт-Петерсбург.

Марр 1910: Н. Марр, Грамматика чанского (лазского) языка с хрестоматией и словарем: Материалы по яфетическому языкознанию, II, Санкт-Петерсбург.

Марр 1911a: Н. Марр, Где сохранилось сванское склонение?: ИАН, Санкт-Петерсбург.

Марр 1911b: Н. Марр, Грузинские приписки греческого Евангелия из Коридии, Санкт-Петерсбург.

Марр 1911c: Н. Марр, Еще о слове «челеби»: ЗВОРАО, XX, вып. II-III, Санкт-Петерсбург.

Марр 1911-1914: Н. Марр, Яфетические элементы в языках Армении: ИАН I, II, III, IV, V, VI, VII, VIII, Санкт-Петерсбург.

ბავამ (ჩიქობავა 1938, 199). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ადრ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 43).

***-აჳ**

ქართ. **-ავ/-ევ/-ვ** (თემის ნიშანი) ვ-მალ-**ავ**, ვ-მალ-**ევ**-დ, ვ-მალ-**ვ**-იდ-ი ...
მეგრ. **-უ** (თემის ნიშანი) ფორ-**უ**-ა «დამალვა; დაფარვა»; ღალ-**უ**-ა «შეშინება»
სვან. **-ჳ** (თემის ნიშანი) ლი-ჰ̄ოლ-**ჳ**-ე «ხორცის გალალვა»

გვხვდება ძველ ქართულში: **ბრწყინვიდა** პირი მისი, მ. 17,2 (ხანმ.); ეგრე **ბრწყინევდინ** ნათელი თქუენი წინაშე კაცთა, მ. 5,16 და სხვ.

ქართ. **-ავ/-ევ/-ვ** თემის ნიშნის კანონზომიერი შესატყვისია მეგრ. **-უ** და სვან. **-ჳ**.

ქართველური მასალა შეაპირისპირეს ბ. გიგინეიშვილმა (Gigineischwili 1987, 7-13) და ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998a, 35-36).

***ათ-**

ქართ. **ათ-** **ათ**-ი
მეგრ. **ვით-** **ვით**-ი «ათი»
ლაზ. **ვით-** **ვით**-ი «ათი»
სვან. **ა̈ეშდ-/ა̈ეშტ-** **ა̈ეშდ/ა̈ეშტ** «ათი»

გვხვდება უძველეს წერილობით ძეგლებში: მიხცა მათ **ათი** მნაჲ, ლ. 19,13 (ხანმ.); მოხუწოდა **ათთა** მონათა თჳსთა, მრკ. 10,41 (ხანმ.) და სხვ.

განმარტებას მოითხოვს მეგრული, ლაზური და სვანური ფორმების ანლაუტი და ვოკალიზმი. მეგრული **ვით-** და ლაზური **ვით-**<***ოთ-**. თავკიდური **ვი** კომპლექსი საერთოქართველური ***ა** ხმოვნის შესატყვისი საერთოზანური ***ო** ხმოვნისაგან მომდინარეობს: ***ო** უმლაუტის შედეგად იქცა ***უე** კომპლექსად (***ოთ-**>***ჳეთ-**, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 168), შემდგომში მოხდა ე>**ი** კომბინატორული პროცესი (მელიქიშვილი 1975, 122-128): ***ჳეთ-**>***ჳით-**>**ვით**.

სვანურში გვაქვს **ა̈ეშდ/ა̈ეშტ** ვარიანტები; **ა̈ეშტ** ფორმის **ტ** აშკარად მეორეულია და **დ**-სგან მომდინარეობს. ფრ. ბოპის აზრით, თავკიდური **ა̈** განვითარებულია (Bopp 1846, 296). ე<**ა** (Schmidt 1962, 92), თუმცა ამ გადასვლის მიზეზი ცხადი არ არის.

ქართული **თ** : სვან. **შდ** შესატყვისობის ახსნა განსხვავებულია (Schmidt 1962, 92; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 316; მელიქიშვილი 1981, 70-78).

ყველა ქართველური ენის მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 11). საერთოქართველური ფუძე-ენისათვის კ. ჰ. შმიდტი აღადგენს *atj-i (Schmidt 1962, 92), გ. კლიმოვი – ***ა(ს)თ-** (ЭСКЯ, 45), თ. გამყრელიძე და გ. მაჭავარიანი – ***ასთ-** (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 316), ი. მელიქიშვილი – ***ათ-** (მელიქიშვილი 1981, 70-78) არქეტიპებს.

***-ალ**

ქართ. **-ალ** (ფუძის საწარმოებელი აფიქსი) დედ-**ალ**-ი, მამ-**ალ**-ი
მეგრ. **-ულ** (ფუძის საწარმოებელი აფიქსი) დად-**ულ**-ი «დედალი», მუმ-**ულ**-ი «მამალი»
ლაზ. **-ულ** (ფუძის საწარმოებელი აფიქსი) დად-**ულ**-ი «დედალი», მუმ-**ულ**-ი «მამალი»
სვან. **-ჳ** (ფუძის საწარმოებელი აფიქსი) დად-**ჳ**/დედ-**ჳ** «დედალი»

ქართ. **-ალ** სუფიქსის შესატყვისად მეგრულსა და ლაზურში გვაქვს **-ულ** (<*-**ოლ**), ხოლო სვანურში – **ჳ**. სვანური **დედჳ**-<***დედლ**-<***დედალ**- (იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 83).

**-ალ** სუფიქსს ივ. ჯავახიშვილი გამოყოფდა (ჯავახიშვილი 1937, 225-226; იხ. აგრეთვე ჩიქობავა 1942, 11 და შემდგ.)

***-ალ** აღდგება საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე.

***-ამ/-ემ/-მ**

ქართ. **-ამ/-ემ/-მ** (თემის ნიშანი) ვ-ა-ბ-**ამ**, ვ-ა-ბ-**ემ**-დ, ა-ბ-**მ**-იდ-ა; მი-ს-ც-**ემ**-ს ...
მეგრ. **-უმ/-იმ/-ჷმ/-ამ** (თემის ნიშანი) ბ-**უმ**-ა «ბმა»; ჩ-**ამ**-ა «ცემა»...
ლაზ. **-უმ/-იმ/-ამ** (თემის ნიშანი) ბ-ზუმ-**უმ** «ვზომავ»; ბ-ჭარ-**უმ** «ვწერ»; ფ-ჩ-**ამ** «ვაძლევ»; ო-ჩ-**ამ**-უ «ჭმევა»
სვან. **-ემ** (თემის ნიშანი) ხჳ-ა-ბ-**ემ** «ვაბამ»; ხუ-ი-ქჳ-**ემ** «ვიცმევ»; ხჳ-ა-ნცჳ-**ემ** «ვასობ»; ხჳ-ა-გ-**ემ** «ვაშენებ»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: მე ბელზებულითა **განვასხამ** ეშმაკთა, მ. 12,27 (ხანმ.); ესე არა **განხასხამს** ეშმაკთა, მ. 12,24 (ხანმ.); რომელი სახელითა შენითა **განხასხმიდა** ეშმაკთა, ლ. 9,49 (ხანმ.); ნუ **მიხცემთ** სიწმიდესა ძაღლთა, მ. 7,6 (ხანმ.); მოიღო პური, აკურთხა და განტეხა და **მიხცემდა** მათ, ლ. 24,30 L და მისთ.

მეგრული **-უმ** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **-ამ** სუფიქსს (**ო**>**უ** აიხსნება **მ**-ს მეზობლობით. **-უმ** სუფიქსის კომბინატორული

ვარიანტია **-უნ**: ბ-ზიმ-**უნ**-დ-ი «ვზომავდი» (**დ**-ს წინ **მ**-ს ასიმილაციით **ნ**-ში გადასვლის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 123). **-იმ/-ჷმ/-უმ** თემის ნიშნის ვარიანტებია.

ლაზური **-უმ** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **-ამ** სუფიქსს (**ო**> **უ მ**-ს წინა პოზიციაში).

სვანური **-ემ**, აგრეთვე მეგრული **-ამ** და ლაზური **-ამ** ქართულის **-ემ** ალომორფის ექვივალენტია (შდრ.: ЭСКЯ, 44).

მასალა შეაპირისპირა ა. შანიძემ (Шанидзе 1916, 365-372).

***-ან**

ქართ. **-ან** (ზმნური სუფიქსი) მი-უ-ძღუ-**ან**-ა; წარ-ი-ყვ-**ან**-ა ...

მეგრ. **-ონ** (ზმნური სუფიქსი) ქი-მე-უ-ჯღ-**ონ**-უ «გაუგზავნა»; მიდე-ც-**ონ**-უ «წაიყვანა» ...

ლაზ. **-ონ** (ზმნური სუფიქსი) მო-მი-ჯღ-**ონ**-უ «გამომიგზავნა»; მ-ი-ყ-**ონ**-უნ-ს «მყავს»; მენდ-ი-**ონ**-ი «მოიყვანე» ...

სვან. **-ან** (ზმნური სუფიქსი) **ხ**-ო-ჟღჺ-**ან**-ე «უგზავნის»; **ხ**-უ-ღჺ-**ან**-და «ჰქონდა»; ა-**ხ**-ღჺ-**ან**-და «მიჰქონდა» ...

ქართ. **-ან** სუფიქსის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია მეგრ. **-ონ**, ლაზ. **-ონ** და სვან. **-ან**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 23).

***-ან**

ქართ. **-ან** (სიტყვათსაწარმოებელი სუფიქსი) -ევ-**ან**, -ე-**ან**, -ოვ-**ან**, -ოს-**ან** (ნაკლულ-ევ**ან**-ი, აუგ-ე**ან**-ი, მარილ-ი**ან**-ი, ნიგუზ-ოვ**ან**-ი, ცხენ- ოს**ან**-ი ...)

მეგრ. **-ონ** (სიტყვათსაწარმოებელი სუფიქსი) ბულ-**ონ**-ი «ბლიანი»; ლუღ-**ონ**-ი «ლეღვნარი»; გვიმარ-**ონ**-ი «გვიმრიანი»; ჭუბურ-**ონ**-ი «წაბლნარი» ...

ლაზ. **-ონ** (სიტყვათსაწარმოებელი სუფიქსი) ჯუმ-**ონ**-ი «მარილიანი»; ილ-**ონ**-ი «ძვლიანი»; ძო**ხ**-**ონ**-ი «სახელოვანი»; გურ-**ონ**-ი «გულოვანი»; ჰიქ-**ონ**-ი «იქაური» ...

**-ან** შედის ზოგი რთული ქართული სუფიქსის შემადგენლობაში. მეგრული **-ონ** და ლაზური **-ონ** ქართული **-ან** სუფიქსის ზუსტი ფონემური შესატყვისია.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1926, 309).

***ანწ̣ლ-**

ქართ. **ანწლ-** **ანწლ**-ი

მეგრ. **ინჭირ-/ინჭღრ-** **ინჭირ**-ი/**ინჭღრ**-ი «ანწლი»

ლაზ. **ინჭირ**-ი **ინჭირ**-ი «ანწლი»

სვან. **გӓნჭჷ-** **გӓნჭჷ** «ანწლი»

ჯერჯერობით არ არის დადასტურებული ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში, მაგრამ, მიუხედავად ამისა, სიტყვის არქაულობა ეჭვს სრულიად არ იწვევს. ქართველურ ენებში წარმოდგენილი ფორმები ერთმანეთის მიმართ არსებითად კანონზომიერ შესატყვისობებს გვიჩვენებს. რამდენადმე რთულია სვანური ფორმის თავკიდური **გ** თანხმოვნის საკითხი. ნ. მარი თვლიდა, რომ სვანურს არქაული ვითარება აქვს დაცული და, შესაბამისად, უკანაენისმიერ თანხმოვანს აღადგენდა საერთოქართველური ძირის ანლაუტში (Марр 1912b, 1095). ***განწ̣ლ̥-** არქეტიპს აღადგენენ საერთოქართველურში თ. გამყრელიძე და გ. მაჭავარიანი (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 82).

თავკიდური **ი** მეგრულსა და ლაზურში მომდინარეობს ***ა** ხმოვნის შესატყვისი საერთოზანური ***ო** ხმოვნისაგან: **ინჭირ-**<***ონჭირ-** (Марр 1912b,1095). ***ო**>**ი** მომდევნო **ნ**-სთან მეზობლობით აიხსნება (მელიქიშვილი 1975, 122-128). მეგრულსა და ლაზურში წარმოდგენილია ***ლ̥** სონანტის კანონზომიერი რეფლექსები **ირ**/**ღრ** მიმდევრობათა სახით (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 75-76; ЭСКЯ, 44). კანონზომიერია შესატყვისობა საერთო-ქართველური ***ლ̥** : სვანური **ჷ** აუსლაუტში (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 75-76; ЭСКЯ, 44).

ქართველური ენების მონაცემები შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1912b, 1095-1096). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა ***ანწ̣ლ̥-** არქეტიპი (ЭСКЯ, 44). ისმის საკითხი ანლაუტში ***ღ'** უკანაენისმიერი თანხმოვნის აღდგენის შესახებ (მაჭავარიანი 1965, 74-75; Fähnrich 1998a, 19).

***-არ**

ქართ. **-არ** (მრავლობითი რიცხვის სუფიქსი) გომ-**არ**-ეთ-ი

სვან. **-ӓრ** (მრავლობითი რიცხვის სუფიქსი) კოჯ-**ӓრ** «კლდეები»; ღ̈უაჟ-**ӓრ** «ვაჟები»

მრავლობითი რიცხვის **-არ** სუფიქსი შეიძლება გამოიყოს **გომ-არეთ**-ტოპონიმში (შდრ.: **გომ**-ი) (მოსაზრება გ. მაჭავარიანს ეკუთვნის). ჰ. ფენრიხის ვარაუდით, შესაძლოა, არქაული **-არ**/**-რ** სუფიქსი კიდევ

რამდენიმე ფუძეში გვქონდეს: **ჩხნდარ-** (შდრ.: **ჩხნდ-ე** /**ჩხნდ-ო**); **ბუგრ-** (შდრ.: სვან. **ბუგჳ**) (იხ. Fähnrich 1998a, 36; 52).

ქართული **-არ** და სვანური **-ჲრ** ერთმანეთს გ. მაჭავარიანმა შეუპირისპირა (შდრ.: Марр 1915ა, 937).

***არჳა-**

ქართ. **რვა-** **რვა-ჲ**; მე-**რვ-ე**

მეგრ. **რუო-/ბრუო-** **რუო/ბრუო** «რვა»

ლაზ. **ოვრო-** **ოვრო** «რვა»

სვან. **არა-** **არა** «რვა»; მე-**რ-ე** «მერვე»

გვხვდება ძველ ქართულ ძეგლებში: შემდგომად **რვისა** დღისა კულად იყვნეს მოწაფენი ერთსა ადგილსა, ი. 20,26 L; აღხესრულნეს დღენი იგი **რვანი** წინადაცუეთისა მისისანი, ლ. 2,21 (ხანმ.) და სხვ.

მეგრულის ანლაუტში ფაკულტატურად იჩენს თავს **ბ**, რომელიც განვითარებულია (ჩიქობავა 1938, 217). ლაზური **ოვრო**<***ორვო** მეტათეზისის შედეგად (ჩიქობავა 1938, 217). მეგრული და ლაზური ფორმების აუსლაუტში ***ა** ხმოვნის შესატყვისად **ო**-ს გამოვლენა იმით აიხსნება, რომ ეს რიცხვითი სახელი ატრიბუტულ მსაზღვრელთა ჯგუფს განეკუთვნება (ЭСКЯ, 44). სვანურში **ჳ** დაიკარგა (გამყრელიძე 1959, 52).

გ. კლიმოვის მოსაზრებით, ***არვა** ფუძე საერთოქართველური ფუძეენის ლექსიკაში სემიტურიდანაა ნასესხები და უკავშირდება სემიტურ ***arba**-ს «ოთხი» (Климов 1975, 163; იხ. აგრეთვე Климов 1967, 308-309).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 11); ფრ. ბოპმა აღადგინა ***არვა** არქეტიპი (Bopp 1846, 295).

***არჩჳ-**

ქართ. **არჩვ-** **არჩვ**-ი

მეგრ. **ერცქ-/ერსქ-** **ერცქ**-ემ-ი/**ერსქ**-ემ-ი «არჩვი»

ჯერჯერობით ცნობილ ძველი ქართული ენის ძეგლებში ეს სიტყვა არ დასტურდება. იგი გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: **არჩვი** «ოთხფერხი». ამ სიტყვის არსებობა უძველეს ცოცხალ მეტყველებაში უდავოა.

მეგრული ფუძე ზოგ განმარტებას საჭიროებს: ანლაუტში **ე** მიღებულია ***ა**-ს შესატყვისი საერთოზანური ***ო** ხმოვნის უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962,

48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160 და შემდგ.). **რ**-ს მომდევნო პოზიციაში საერთოქართველური ***ჩ**-ს შესატყვისი ***ჩქ** **ცქ** მიმდევრობად გარდაიქმნა (იხ. გამყრელიძე 1959, 76). შემდგომ საფეხურზე **ცქ**>**სქ**. აუსლაუტში **-ემ** სუფიქსია.

ლაზურში შესაბამისი ფუძე წარმოდგენილი არ არის. სვანური **ჰერსკენ**, **ჲერსკäნ** და მსგავსი ვარიანტები მეგრულიდან ჩანს შეთვისებული (გამყრელიძე 1959, 76; მაჭავარიანი 1965, 40; შდრ.: Марр 1915b,213).

ქართველურ ენათა მასალა ნ. მარმა შეაპირისპირა (Марр 1915b,213).

ჩვენი ვარაუდით, ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***არჩუ̂**- არქეტიპი უნდა აღდგეს (შდრ.: Schmidt 1962, 93; ЭСКЯ, 45).

***არძ-**

ქართ. **არძ-** გულ-**არძ**-ნ-ილ-ი «მრუდე; მოხრილი»

სვან. **რჯ**- ლი-ღუ-**რჯ**-äნ-ი-ჵლ «კლაკნა»; ი-ღუ-**რჯ**-äნ-ი-ჵლ «იკლაკნება»; ეს-ღუ-**რჯ**-äნ-ი-ჵლ-ე «დაიკლაკნა» ...

ძველ ქართულში გვხვდება **გულარძნილ**-ი: [ჱ ნათესავი] ურწმუნოჲ და **გულარძნილი,** მ. 17,17 (ხანმ.); იყოს **გულარძნილი** იგი მართლად, ლ. 3,25 DE; არარაჲ არს მათ შინა **გულარძნილი** და არცა ქცეული, მამ. სწავლ. 22,3; რომელთა მრავალნი შეაცთუნნეს მათითა მით **გულარძნილად** მოძღურებითა, სინ. მრავალთ. 52,1-2 და სხვ.

**გულარძნილი,** ილ. აბულაძის განმარტებით, ნიშნავს: "მრუდეს, მოხრილს, გადახრილს, მიხრილ-მოხრილს, ღულარჭნილს, ცბიერს" და სხვ. (ძვ. ქართ. ლექსიკ. 99). ცხადია, «ცბიერ»-ის გამოხატვა ამ ლექსემით მეორეულია.

ძველ ქართულშივე გვაქვს **ღულარჭნილ-ი**, რომელიც «დაგრეხილ»-ს ნიშნავს (სულხან-საბა მიუთითებს: **ღულარჭნილი** არს სიმრუდე მიგრეხილ-მოგრეხილი).

ნათელია, რომ **გულარძნილი** და **ღულარჭნილი** ერთი და იმავე ფუძის ექსპრესიული ვარიანტებია. საფიქრებელია, **გულარძნილ**- მომდინარეობდეს ***ღულარძნილ**- ფორმისაგან **გულ**- ძირთან კონტამინაციის შედეგად (იხ. აგრეთვე ლომთათიძე 1959, 75). ცხადია ისიც, რომ ამ რთული ფუძის პირველი ნაწილი შეიცავს **ღულ**- ძირს (იხ. ***ღულ**-), მეორე ნაწილი კი —***არძ**-/**არჭ**- ძირს.

ქართ. **ღულარჭ-** ფუძეს მოეპოვება კანონზომიერი მეგრული ექვივალენტი **ღულორწკუა** (Климов 1985, 174-175).

თუ დავუშვებთ, რომ ქართ. **გულარძნილ-** მომდინარეობს ***ღულარძნილ-** ფორმისაგან, მას შეიძლება დავუკავშიროთ სვანური **ღურჯ-ӓნ-** (<***ღულარჯ-ან- ლ-**ს დაკარგვისა და **ა-**ს რედუქციის შედეგად).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 17).

***არჭ-**

ქართ. **-არჭ-** ღულ-**არჭ**-ნ-ა «გრეხა»; ღულ-**არჭ**-ნ-ილ-ი «დაგრეხილი»; ღვლ-**ერჭ**-ი «წნელი» ...

მეგრ. **-ორწკ-** ღულ-**ორწკ**-უ-ა «მოხრა»; ი-ღულ-**ორწკ**-ჷ «იხრება»; ღვლ-**ეწკ**-ი «ჭიაყელა» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: მაშინ შეშფოთნეს გონებაჲ მისი და **იღულარჭნებოდის** სარეცელსა ზედა თჳსსა, მამ. სწავლ. 98,26-27; ნაწლევნი მისნი **იღულარჭნებოდეს** მუცელსა შინა მისსა, ისტ. ქრესტ. II 91,25; მატლსა უწყიეს **ღულარჭნად**, პარიზ. მარხვ. 219v,25; ესრეთ **ღულარჭნილ** არს მოძრავობაჲ იგი გუელთაჲ, A-684 78v (აშიაზე); მე განვლე ერთსა კამარასა ქუეშე მისსა **ღულარჭნილობისა** მისისა, ლიმონ. 19,19-20 და სხვ.

ქართულ **ღულ-არჭ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღულ-ორწკ-**. **რჭკ** მიმდევრობა მეგრულში კანონზომიერად გარდაიქმნა **რწკ**-დ (იხ. გამყრელიძე 1959, 76). ქართ. **ღვლერჭ-** <***ღულარჭ-** უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199). მეგრ. **ღვლეწკ**-ი აგრეთვე უმლაუტის შედეგადაა მიღებული (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160 და შემდგ.).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (Климов 1985, 174-175).

***-ას/-ეს/-ის**

ქართ. **-ეს/-ის** (ზმნური სუფიქსი) გლ-**ეს**-ს/გლ-**ის**-ა

მეგრ. **-ოს** (ზმნური სუფიქსი) გილ-**ოს**-უ-ა «გლესა»

***-ას** სუფიქსის შესატყვისია მეგრ. **-ოს**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის ***-ეს** სუფიქსი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 47).

***ასულ‘-**

ქართ. **ასულ-** **ასულ**-ი

მეგრ. **ოსურ-** **ოსურ**-ი «ქალი; ცოლი»; **ოსურსქუა** «ქალიშვილი»

ლაზ. **ოსურ-** **ოსურ**-ი «ქალიშვილი»; ოხრა**სურე** «ცოლისდა; მული»

სვან. **ასჷშ-/ჰასჷშ-** **ასჷშ/ჰასჷშ** «ქალიშვილი»

გვხვდება ძველ ქართულში: განხიკურნა **ასული** იგი მისი მიერ ჟამითგან, მ. 15,28 (ხანმ.); **ასული** მარტოჲ ესუა მას, ლ. 8,42 (ხანმ.); მოიყვანე შენდა ცოლად **ასული** ლაბანისი, შესაქმ. 28,2 O და სხვ.

თანამედროვე ქართულში **ასული** მხოლოდ სპეციფიკურ გამოთქმაში იხმარება, მაგ.: თინა პეტრეს **ასული** ჩხაიძე.

მეგრული **ოსურ-** და ლაზური **ოსურ-** ქართული **ასულ-** ფუძის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია. მეგრულში სიტყვამ მნიშვნელობა შეიცვალა: იგი აღნიშნავს «ქალს, ცოლს» (ჩიქობავა 1938, 39).

სვანური ფუძის აუსლაუტში **შ**, ჰ. ფენრიხის ვარაუდით, საერთოქართველური ***ლ‘** ფონემის შესატყვისია (Fähnrich 1998a, 22-23; შდრ.: Климов 1960,24; ონიანი 1962, 219; Schmidt 1962, 79; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 81; სარჯველაძე 1969, 127-130).

მეგრული და ლაზური ფორმები შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 31); ქართული ექვივალენტი გამოავლინა მ. ბროსემ (Brosset 1849, 70-72); ნ. მარმა მოიხმო სვანური მასალა (Марр 1917, 314).

კ. ჰ. შმიდტმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა ***ასულ-/ ასუშ-** (Schmidt 1962, 93), გ. კლიმოვმა – ***ასუზ$_1$** (ЭСКЯ, 93). ჰ. ფენრიხის აზრით, უნდა აღვადგინოთ ***ასულ‘-** არქეტიპი (Fähnrich 1998a, 22-23).

***ას$_1$-**

ქართ. **ას-** **ას**-ი

მეგრ. **ოშ-** **ოშ**-ი «ასი»

ლაზ. **ოშ-** **ოშ**-ი «ასი»

სვან. **აშ-/ა̈შ-** **აშ**-ირ/**ა̈შ**-ირ «ასი»

დასტურდება ძველ ქართულში: უკუეთუ ხედგას ვისმე კაცსა **ასი** ცხოვარი, მ. 18,12 (ხანმ.); **ასი** წილი მოიღოს, მ. 19,29 (ხანმ.) და მისთ.

მეგრული და ლაზური ფორმები ქართ. **ას-** (<***ას$_1$-**) ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისებია.

სვანური **აშ**-ირ/** äშ**-ირ შეიცავს ქართული **ას**- ძირის კანონზომიერ **აშ**-/**äშ**- ფონემურ შესატყვისს და -**ირ** სუფიქსს (შდრ.: Bopp 1846, 297; ЭСКЯ, 45; Климов 1967, 308–309; Klimov 1998, 4).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 11); ***ას**₁- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 45; შდრ.: Schmidt 1962, 93; Klimov 1985, 208; Klimov 1998, 4).

***აღ**-

ქართ. **აღ**-/**ა**- (ზმნისწინი) **აღ**-გ-ებ-ა; **აღ**-სრულ-ებ-ა; **აღ**-დგ-ინ-ებ-ა; **აღ**-მართ-ებ-ა ...

მეგრ. **ო**- (ზმნისწინი) **ო**-პ-ჭოფ-ან-ქ «ავიღებ»; **ო**-პ-ჭოფ-ი «ავიღე» ..

ლაზ. **ო**- (ზმნისწინი) **ო**-ი-ფშ-ე-ნ «აივსება»; **ო**-ფუთხ-უ «აფრინდა; გაფრინდა»; **ო**-ხუშქ-უ «აუშვა; მიუშვა» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: რაჟამს **აღჰქონდეს** ჭორცნი ჩუენნი მის თანა, სინ. მრავალთ. 179,16; კლარჯ. მრავალთ. 300,29; **აღიბეჭდა**, ვითარმედ ღმერთი ჭეშმარიტ არს, ი. 3,33; **აღაგო** ფარაო ეტლები თჳსი, გამოსლვ. 14,6 O და სხვ.

უკვე ძველი ქართული ენის ადრინდელ ძეგლებში დასტურდება **აღ**- ზმნისწინის **ა**- ვარიანტი: აღდეგ, **აიღე** ცხედარი შენი, მრკ. 2,11 (ჰაემ.); **აიღო** ცხედარი იგი, მრკ. 2,12 (ჰაემ.); **აიღეს** ნეშტი იგი ნამუსრევი, მრკ. 8,9 (ჰაემ.); არა **აიღეს** მათ თანა ზეთი, მ. 25,3 C და სხვ. სავარაუდოა, ეს ვარიანტი ჯერ კიდევ მწერლობამდელ ქართულში არსებულიყო.

ქართული **აღ**-/**ა**- ზმნისწინის შესატყვისია მეგრ. **ო**- და ლაზური **ო**-.

მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 14).

# ბ

***ბ**-

ქართ. **ბ**- ვ-ა-**ბ**-ამ; **ბ**-მ-ა; **ბ**-მ-ულ-ი ...

მეგრ. **ბ**- მუკ̆-ვ-ო-**ბ**-უნ-უ-ან-ქ «ვკიდებ (კედელზე)»; გილ̆-მ-ო-ბ-უ «მაბია, მკიდია», **ბ**-უმ-აფ-ა «ბმა» ...

ლაზ. **ბ**-/**მბ**- კოწო-ვ-**ბ**-უმ «ვაბამ»; კოწო-ვ-ო-**ბ**-ი «დავაბი»; კოწო-**ბ**-უმ-უ «დაბმა»; ქო-მო-ი-**ბ**-უ «მოიკიდა; მოიბა»; გო-ვ-ო-**ბ**-უ-ამ «გავაბამ» ...

სვან. **ბ-** ლი-**ბ**-ემ «დაბმა»; ხ‍ვ-ა-**ბ**-ემ «ვაბამ»; ი-**ბ**-ი «იბმება»; ნა-**ბ**-მ-უნ «საბმელი»; ლგ-**ბ**-ე «დაბმული» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: არა **უბნ** მათ ძირი, მრკ. 4,17 DE; **დააბა** საქედარი თჳსი, H-341 553; **დავაბათ** აწ ძალითა ღმრთისაჲთა, ათონ. მრავალთ. 233r; **დაიბნეს** ძირნი მართლ და გამოსცეს ნაყოფი, IV მეფ. 19,31 O; ხუადვილჱს არს ნავისა **საბელი** ჴურელსა ნემსისასა განსლვად, მ. 19,24 (ხანმ.) და სხვ.

მეგრულსა, ლაზურსა და სვანურში წარმოდგენილია ქართული **ბ**- ძირის კანონზომიერი შესატყვისები. ასევე კანონზომიერად შეესატყვისება **ბ-ამ**- (**-ამ** თემისნიშნიან) ფუძეს მეგრული **ბ-უმ**- და ლაზური **ბ-უმ**- (<***ბ-ომ**-). ლაზური **მბ**- მიღებულია **მ**-ს განვითარების შედეგად.

სვანური **ბ-ემ**- შეესატყვისება ქართული **ბ-ამ**- ფუძის მორფოლოგიურად შეპირობებულ **ბ-ემ**- ვარიანტს, რომელიც გამოვლინდებოდა ძველი ქართულის I სერიის ზოგ ფორმაში და დღესაც შემონახულია ზოგ დიალექტში.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 192); ლაზური ექვივალენტი მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 250); სვანური მასალა გამოავლინა ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 629). ***ბ**- ძირი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 95; იხ. აგრეთვე ЭСКЯ, 47).

***ზ**-

მეგრ. **ზ-** ქოდა-**ზ**-უ «გადაასხა», ვ-ო-**ზ**-უნ-ქ «ვასხამ; ვღვრი»; **ზ**-უმ-ა «დასხმა; დაღვრა»; **ზ**-უმ-ირ-ი «დასხმული; დაღვრილი» ...

ლაზ. **ზ-** ქოგო-**ზ-უ** «გადაასხა»; გო-**ზ**-ეს «გადაასხეს»; გე-მ-ი**ზ**-ეს «დაასხეს»; გე-უ-**ზ**-ი «დავუსხი»; გე-**ზ**-უნ-ა «დასხმა»; გე-**ზ**-უნ-ილ-ი «გადასმული; გადაღვრილი»; დო-**ზ**-ერ-ი-დო-**ზ**-ერ-ი «დაღვრა-დაღვრით» ...

სვან. **ზ-** მ-ა-**ზ**-ა «მასხია»; ხ-ა-**ზ**-ა «ასხია»; ლი-**ზ**-ემ «დასხმა»; ხ‍ვ-ა-**ზზ**-ე «ვასხამ»; ლი-**ზზ**-ე «დასხმა» ...

ქართულში შესატყვისი ძირი ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის. მეგრული, ლაზური და სვანური ფორმები ზუსტად შეესატყვისებიან ერთმანეთს. სვანურში გვაქვს რედუპლიცირებული ვარიანტიც (კაუზატივის მნიშვნელობით).

მეგრული და ლაზური ფორმები არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 250-251). სვანური ექვივალენტი გამოავლინეს გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 47) და გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 15).

***ბ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 47).

***ბაბ-**

ქართ. **ბაბ-** **ბაბ**-ა-ჭუა «ობობა»

ლაზ. **ბობ-** **ბობ**-ო-ჭვა/**ბობ**-ო-ნჭვა «ხოჭო»

სვან. **ბაბ-** მგლ-**ბაბ**-ილ «ობობა»

სულხან-საბას განმარტებით, **ბაბაჭუა** არის «დედაზარდლი» (ანუ «ობობა»). **ბაბაჭუა** კომპოზიტი ჩანს: **ბაბ**-ა + **ჭუა** («წვრილი მძრომი» – საბა; შდრ.: ჭია-**ჭუა** და მისთ.).

ქართულ **ბაბ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ბობ-** და სვან. **ბაბ-**.

ლაზური **ბობონჭვა** კომპოზიტია (**ბობ**-ო + **ნჭვა**<**ჭუა**) და მისი მეორე ნაწილი ქართულიდან არის ნასესხები.

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 112); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36).

***ბაგ-**

ქართ. **ბაგ-** **ბაგ**-ა «გომი»

მეგრ. **ბოგ-** **ბოგ**-ა «გომის იატაკი; ხის ხიდი»; გე-**ბო**-ბ-**გ**-ი «ხიდი გავდე; გავბოგე»; გო-**ბოგ**-ილ-ი «ხიდგადებული» ...

ლაზ. **ბოგ-** **ბოგ**-ა «გომი»; **ბოგ**-ა-ხინჯ-ი «ხის პატარა ხიდი»

სვან. **ბაგ-** **ბაგ** «გომი»

გვხვდება ძველ ქართულში: კაცად-კაცადმან თქუენმან არა აღჳსნისა ჴარი გინა ვირი **ბაგათაგან** თჳსთა, ლ. 13,15 (ხანმ.); მიიწვინა იგი **ბაგასა**, ლ. 2,7; (ყვნა) დაბნები **ბაგად** ყოვლისათჳს საცხოვარისა და ბაკები – სამწყსოთა, II ნეშტ. 32,28 (მცხეთ.) და სხვ.

ძირი შედის **ბაგებ-** ტოპონიმში (სოფელი თბილისის გარეუბანში).

მეგრულსა და ლაზურში წარმოდგენილია **ბაგ-ა** ფუძის კანონზომიერი ფონემური შესატყვისი **ბოგ-ა**. აუსლაუტში ქართულ **ა**-ს მეგრულსა და ლაზურში **ა** შეესატყვისება (Климов, Мачавариани 1966, 19-25).

მეგრულში **ბოგა** «ხის ხიდსაც» აღნიშნავს (ეს მნიშვნელობა მეორეული ჩანს). აღსანიშნავია, რომ **ბოგა** («გომურის იატაკი; ხის ხიდი») გვხვდება გურულშიც და ზანიზმს წარმოადგენს. მეგრულიდან შემოვიდა სალიტერატურო ქართულში **ბოგ-ირ-** ფუძის **ბოგ**- ძირი.

სვანური **ბაგ<ბაგა** სვანურისათვის დამახასიათებელი ბოლოკიდური ხმოვნის დაკარგვის შედეგად (ქლენტი 1949, 98). «ხიდ»-ის მნიშვნელობით სვანურში გვხვდება მეგრულიდან ნასესხები **ბოგ** «ხიდი»; ათ-**ბოგ**-ე «ხიდი გადო».

ქართული და მეგრული ენების მონაცემები დააკავშირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 41); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 48). მან ***ბაგა**- არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის.

თუ გავითვალისწინებთ იმას, რომ რეალია მეტად ძველია და შესაბამისი ძირი კანონზომიერი ფონემური შესატყვისებით არის ასახული ყველა ქართველურ ენაში, შესაძლოა, ***ბაგ**- საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღვადგინოთ და მას «გომ»-ის მნიშვნელობა მივაწეროთ.

***ბად-**

ქართ. **ბად-** და-**ბად**-ებ-ა; და-**ბად**-ებ-ულ-ი ...

სვან. **ბდ-** ლი-**ბდ**-ე «დასხმა; გადასხმა»

დასტურდება ძველ ქართულ ენაში: რომელმან **დაჰბადა** დასაბამსა, მამაკაცად და დედაკაცად შექმნნა იგინი, მ. 19,4; შაბათი კაცისათჳს **დაებადა**, მრკ. 2,27; არცა წინადაცუეთილებაჲ რაჲ არს და არცა წინადაუცუეთელებაჲ, არამედ ახალი **დაბადებული**, გალატ. 6,15 L; რომელი **დაბადებულებისაგან** სოფლისა გულისჴმა-ჰყოფდეს **დამბადებელსა**, ბას. კეს. სწავლ. 123,31-32; ნუ შეურაცხ-ჰყოფ ღმერთსა **დაბადებულობითა** შენითა მის მიერ, მამ. სწავლ. 9,32-33 და სხვ.

ქართული **ბად-** ძირის შესატყვისი, შესაძლოა, იყოს სვან. **ბდ-** (<***ბად-**).

მასალა შეაპირისპირა და ***ბად-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 338; Fähnrich 1980, 178).

***ბად-**

ქართ. **ბად-** **ბად**-ე «ბადე; ობობას ქსელი»

ლაზ. **ბოდ-** **ბოდ**-ა «ბადე ხის საკრეფად»; **ბოდ**-ა-კალ-ი «ბადე-ჯოხი»; ო-**ბოდ**-ალ-ე «ბადისებური ტომარა»

სვან. **ბა̈დ-/ბად-** **ბა̈დ/ბად** «ბადე; ობობას ქსელი»

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: სიტყჳთა შენითა გარდახუტეოთ **ბადჱ**, ლ. 5,5 (ხანმ.); გამოხითრევდეს **ბადესა** მას,

თევზითა სავსესა, ი. 21,8 (ხანმ.); გარემოვასხნე შენ ზედა **ბადენი** ჩემნი შესაკრებელსა ერთა მრავალთასა, ეზეკ. 32,3 (გელ.) და სხვ.

ლაზური **ბოდ-ა** ქართული **ბად-ე** ფუძის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია, ოღონდ სიტყვას განუცდია მნიშვნელობის ადვილად ასახსნელი ცვლილება.

მეგრულში შესაბამისი ფუძე გამოვლენილი არ არის.

სვანურში ფუძის ბოლოკიდური **ე** მოკვეცილია, რაც, საზოგადოდ, სვანურისათვის დამახასიათებელი ფონეტიკური პროცესია (ჟღენტი 1949, 98). სიტყვა იხმარება «ბადის», აგრეთვე «ობობას ქსელის» მნიშვნელობით. ქართულშიც ეს სიტყვა ამ მნიშვნელობითაც იხმარება. სულხან-საბა წერს: «**ბადედ** ითქმის ქსელი დედაზარდლისა».

ქართული და ლაზური ფორმები შეაპირისპირეს გ. დეეტერსმა (იხ. Schmidt 1962, 95) და გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 48). გ. კლიმოვმა გამოავლინა სვანური ექვივალენტიც (იქვე). მანვე საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა ***ბადე** არქეტიპი (ЭСКЯ, 48).

***ბალ-**

ქართ. **ბალ-** **ბალ**-ი

მეგრ. **ბულ-** **ბულ**-ი «ბალი»; **ბულ**-ონ-ი «ბლოვანი»

ლაზ. **ბულ-** **ბულ**-ი «ბალი»; **ბულ**-ობ-ა «ივნისი» (ვიწ.-არქაბ.); **ბულ**-იშ თუთა «ივნისი»

არ არის გამოვლენილი ჯერჯერობით ცნობილ ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში.

მეგრული **ბულ-** და ლაზური **ბულ-** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ბალ-** ძირს.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 75); ლაზურის მასალა ნ. მარმა გამოავლინა (Марр 1915a, 122). ლაზური (ვიწურ-არქაბული) **ბულ-ობ-ა** («ივნისი», სიტყვა-სიტყვით : «ბლობა») **ბულ-** ძირიდან არის წარმოქმნილი.

**ბალ-** ძირი ნასესხები ჩანს ჯერ კიდევ ქართულ-ზანური ერთი-ანობის დონეზე.

***ბან-**

ქართ. **ბან-** ვ-ი-**ბან**; გან-ი-**ბან**-ა; და-**ბან**-ა; ა-**ბან**-ო ...

მეგრ. **ბონ-** **ბონ**-უ-ა «ბანა»; ვ-ი-**ბონ**-გქ «ვიბან»; დო-**ბონ**-უ «დაჰბანა»; ნა-**ბონ**-ა «ნაბანი» ...

ლაზ. **ბონ-** ო-**ბონ**-უ «ბანა»; ვ-ი-**ბონ**-უმ «ვიბან»; დო-ვ-ი-**ბონ**-ი «დავიბანე»; **ბონ**-ერ-ი «დაბანილი»; ო-**ბონ**-ალ-ე «დასაბანი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: პირველად არა **ხიბანა**, ლ. 11,38 (ხანმ.); იხილა მან მიერ ერდოჲთ, დედაკაცი ერთი **იბანებოდა** რაჲ სამოთხესა შინა თჳსსა, II მეფ. 11,2 O; იწყო **ბანად** ფერჴთა მათ მოწაფეთასა, ი. 13,5 C; რაჲსა მიისწრაფი **აბანოდ** დღეს, სინ. მრავალთ. 110,22; მოართუა მას წყალი ფერჴთა **საბანელად**, შესაქმ. 24,32 O და სხვ.

მეგრული **ბონ-** და ლაზური **ბონ-** ქართული **ბან-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისებია. ლაზურში (ათინურ დიალექტში) დასტურდება **მბონ-** ვარიანტი, სადაც **მ** განვითარებულია (ჩიქობავა 1938, 255).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 105; იხ. აგრეთვე Кипшидзе 1914, 205).

**ბან-** ერთ-ერთი იმ ძირთაგანია, რომლებიც თვალნათლივ სვამენ ინდოევროპული და ქართველური ენების უძველესი ურთიერთმიმართების საკითხს (თოფურია 1947, 454).

გ. კლიმოვი ***ბან-** არქეტიპს საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგენდა (ЭСКЯ, 48; შდრ.: Klimov 1998, 7). ჩვენი ვარაუდით, ***ბან-** აღდგება ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის.

***ბანდ-**

ქართ. **ბანდ-** **ბანდ**-ვ-ა «ჯღანის ძირის გამოქსოვა თასმით» (ხევს.); გა-**ბანდ**-ვ-ა «გაბმა»; **ბანდ**-ულ-ი «მთაში სასიარულო, დაწნულძირიანი ქალამანი»

მეგრ. **ბონდ-** **ბონდ**-ი «დაწნული; დაკიდული დაწნული ხიდი»; **ბონდ**-ილ-ი «ბადე»

სვან. **ბა̈ნდ-** ლი-**ბა̈ნდ**-ე «დაკერება»; ლგ-**ბა̈ნდ**-ე «გაკერილი»

ქართულ **ბანდ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბონდ-** და სვანური **ბა̈ნდ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ვ. ილიჩ-სვიტიჩმა (Иллич-Свитыч 1971, 194); სვანური მასალა მოიხმო ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 17).

***ბანდღ-**

ქართ. **ბანდღ-** **ბანდღ**-ი «ობობას ქსელი»; **ბანდღ**-ვ-ა «ქსელის გაბმა»

მეგრ. **ბონდღ-** **ბონდღ**-ი «ობობას ქსელი»; გო-**ბონდღ**-უ-ა «დაქსელვა»; გო-**ბონდღ**-ილ-ი «დაქსელილი; ობობას ქსელი» ...

**ბანდღ-** დასტურდება ქართული ენის იმერულ და გურულ დიალექტებში.

ქართულ **ბანდლ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ბონდლ-**.

მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 225).

***ბანჯჷ-**

ქართ. **ბანჯვ-** **ბანჯვ**-ლ-ი «ხშირი თმა»

მეგრ. **ბონჯგ-** **ბონჯგ**-ორ-ი «ბანჯგვლიანი»

ქართული **ბანჯვ-** და მეგრული **ბონჯგ-** კანონზომიერად შეესატყვისებიან ერთმანეთს.

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1998c, 16).

***ბარ-**

ქართ. **ბარ-** ჩა-**ბარ**-ებ-ა; მი-**ბარ**-ებ-ა ...

სვან. **ბარ-** ხ-ა̈-**ბრ**-ეჷ-ი «აბარებს»; ლი-**ბრ**-ეჷ-ე «ჩაბარება» ...

სულხან-საბა წერს: «**მიაბარა** შენახვად მიათვალა».

ქართულ **ბარ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვან. **ბრ-** (<**ბარ-**).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1999a, 126).

***ბარ-**

ლაზ. **მბორ-** უ-**მბორ-ტ**-უ «სანამ ბანდა» ...

სვან. **ბარ-/ბრ-** ხჷ-ი-**ბრ**-ა̈ლ «ვიბან»; ად-**ბა̈რ** «დაიბანა»; ლი-**ბრ**-ა̈ლ «დაბანა»; ლგ-**ბა̈რ** «დაბანილი»; ქა უ-**ბრ**-ა «დაუბანელი» ...

ლაზური **მბორ-** (<***ბორ-** **მ**-ს განვითარების შედეგად; შდრ.: **მბონ-** <**ბონ-**) და სვანური **ბარ-** კანონზომიერად შეესატყვისებიან ერთმანეთს. ქართული და მეგრული ექვივალენტები ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის.

ლაზურსა და სვანურ ფორმებს ზოგი მკვლევარი **ბან-** ძირს უკავშირებს (ჩიქობავა 1938, 255; თოფურია 1947, 454; Климов 1960, 24; Schmidt 1962, 95; ЭСКЯ, 48; შდრ.: Sardschweladse 1985a, 23).

ჩვენი აზრით, ლაზურისა და სვანურის მონაცემთა შეპირისპირებით შესაძლოა, საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღვადგინოთ ***ბარ-** არქეტიპი. ცხადია, რჩება საკითხი ***ბან-** და ***ბარ-** ფორმათა ურთიერთმიმართების შესახებ. მათი დაკავშირება გამორიცხული არ არის.

***ბარ-**

ქართ. **ბარ-** **ბარ-ბარ**-ი; **ბარ-ბალ**-ი «გიზგიზი»

მეგრ. **ბორ-** **ბორ-ბონჯ**-ია «მოგიზგიზე»

ქართული **ბარბარ-/ბარბალ-** ფუძე რედუპლიკაციის შედეგად არის მიღებული.

ქართული **ბარ-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია მეგრული **ბორ-**. მეგრულში მომხდარია **რ>ჯ** გადასვლა (ამ მოვლენის შესახებ იხ. Марр 1909a, 3-4) და **ნ** არის განვითარებული (იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1997a, 22-23; 1997d, 28).

***ბარ-**

ქართ. **ბარ-** **ბარბაც**-ი; **ბარბაც**-ებ-ს ...

[ლაზ. ] **ბორ-** **ბორბოც**-ა «ბორძიკა»

ქართული ენის აჭარულ დიალექტში დადასტურებული **ბორბოც-ა**, გ. კლიმოვის აზრით, ქართული **ბარბაც-** ფუძის კანონზომიერი მეგრული შესატყვისი უნდა იყოს (Klimov 1998, 8). თუ ეს დაკავშირება სწორია, სავარაუდებელია, აჭარულში სიტყვა ლაზურიდან იყოს ნასესხები.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის ***ბარბაც-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 8). ხომ არ უკავშირდება **ბარ-** ძირი **ბარკ-** (**ბარ-კ-**) ფუძეს?

***ბარ-/ბრ-**

ქართ. **ბარ-/ბრ-** ვ-უ-**ბრ**-ი; გამო-ვ-უ-**ბრ**-ი; გამო-ვ-უ-**ბარ**-ე ...

სვან. **ბა̈რ-/ბარ-/ბრ-** ხ-ა-**ბრ**-ე «აკლებს»; ა-**ხ-ბირ** «დააკლო»; ლი-**ბრ**-ე/ ლი-**ბერ** «გამოკლება»; **ხ**-ე-**ბრ**-ენ-ი «აკლდება»; ე-**ხ-ბარ** «დააკლდა»; **ბარ**-ა «კლება» ...

არ არის დადასტურებული ჯერჯერობით ცნობილ ძველი ქართული ენის ძეგლებში.

სვანური **ბარ-/ბრ-** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ბარ-/ბრ-** ძირს.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირეს და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ბჷა** არქეტიპი აღადგინეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 268-269).

***ბარდ-**

ქართ. **ბარდ-** **ბარდ**-ი; ეკალ-**ბარდ-ი**; **ბარდ**-ნარ-ი ...

მეგრ. **ბურდ-** **ბურდ**-ი «ბარდი»

ქართული **ბარდ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **ბურდ-** (<* **ბორდ-**).

მასალა შეაპირისპირა და ***ბარდ-** ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1988, 153; Klimov 1998, 8).

*** ბარკ-**

ქართ. **ბარკ- ბარკ**-ალ-ი; სა-**ბარკ**-ალ-ი «ერთგვარი ხმალი»

მეგრ. **ბორკ- ბორკ**-ი «ფეხი»

სვან. **ბარკ- ბარკ**-ჼ «მრუდეფეხა (კოჭლი)»

გვხვდება ძველ ქართულში: შეახო ვრცელსა **ბარკლისა** მისისასა და დაუბუშა ვრცელი **ბარკლისა** იაკობისი, შესაქმ. 32,26 O; შეუბამნ კაცად-კაცადსა ჴრმალი ... და **საბარკალი** ბარკალსა თჳსსა, ნეემ. 4,18 O; აღმოჰჴადა **საბარკალი** მისი მისგან, ივდით 13,6 O და სხვ.

ძველ ქართულში **ბარკ-ალ-** ფუძე «ფეხსაც» აღნიშნავდა: იგი კელობდა **ბარკლითა**, შესაქმ. 32,32 O (იხ. ЭСКЯ, 49). მისი ძირითადი მნიშვნელობა — «ბარკალი» — ძველსა და ახალ ქართულში მეორეული ჩანს.

მეგრული **ბორკ-** კანონზომიერად შეესატყვისება **ბარკ-** ფორმას. მეგრულში დასტურდება კომპოზიტი **ჟირბორკამ**-ი «ორფეხა (=ადამიანი)» (იხ. Кипшидзе 1914, 206). მეგრულში «ფეხის» მნიშვნელობით ძირითადად **კუჩხ**-ი იხმარება. ლაზურშიც **კუჩხ-** ძირი არის გაბატონებული.

მეგრულში **ბორკ-** სახელური ფორმიდან ნაწარმოებია ზმნური ფორმები: **ვ-ბორკ-უნ-ქ** «ფეხებს ვუკრავ»; **დო-ვ-ბორკ-ი** «ფეხები შევუკარი»; **ბორკ-უ-ა** «ფეხების შეკვრა»; **ბორკ-ილ-ი** «შეკრული»; **ო-ბორკ-ალ-ი** «ბორკილი» და სხვ. (იხ. Кипшидзе 1914, 206).

ლაზურში შესატყვისი ფუძე არ ჩანს.

ლ. გელენიძის აზრით, სვანური **ბარკ**-ჼ ფუძე შეიცავს ქართული **ბარკ-** და მეგრული **ბორკ-** ფორმების კანონზომიერ სვანურ შესატყვისს (გელენიძე 1974, 81). ვ. თოფურიას ვარაუდი ქართული **ბარკ-ალ-** და სვანური **ღუ̂ჰრკლჼ-** ფუძეთა მიმართების შესახებ დამაჯერებელი არაა (თოფურია 1930, 232; შდr. Schmidt 1962, 28).

**ბორკ-ილ-** ფუძე, რომელიც უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებშია დადასტურებული, მეგრულიდან ან ლაზურიდან არის ნასესხები (გონიაშვილი 1940, 594): შეკრა იგი **ბორკილითა**, იერ. 39,17 O; დაამდაბლნეს **ბორკილითა** ფერჴნი მისნი, ფსალმ. 106,18; რომელი კრულ არს, სტკივის, და **ბორკილოსანი** აგრძნობს, ხოლო გონებაჲ შეკრულ არს და ვერ აგრძნობს, მამ. სწავლ. 276,16-18 და მისთ.

ქართულში ამ ფუძის ნასესხობას მოწმობს ის, რომ **ბორკ-** ზმნა, რომლის ვნებითი გვარის მიმღეობაა **ბორკილ**-ი, ძველ ქართულში არ ჩანს. სამაგიეროდ, დასტურდება **ბორკილ**- ფუძისაგან ნაწარმოები პირიანი ფორმები: ჰეროდე მაშინ შეიპყრა იოჰანე და **შებორკილა**, მ. 14,13 (ხანმ.; ჰაემ.); შეიპყრეს მანასე და **შეაბორკილეს** ბორკილითა და წარიყვანეს ბაბილონად, II ნეშტ. 33,11 (მცხეთ.) და მისთ. გვაქვს აქედან წარმოქმნილი მიმღეობაც: შევედინ შენ წინაშე სულთქუმაჲ **შებორკილებულთაჲ**, სიმდიდრითა მკლავისა შენისაჲთა შეეწიე შვილთა მოკლულთასა, ფსალმ. 78,11 გ; რაჲთა შეისმინოს სულთქუმაჲ **შებორკილებულთაჲ**, იქვე 101,21 გ და სხვ.

აღსანიშნავია, რომ ძველ ქართულში **ბორკილ**- სიტყვის სინონიმია **საკრველ**-: არა ჯერ-ხიყოა განქსნად **საკრველთა** მისთა დღესა შაბათსა? ლ. 13,17 (ხანმ.); რაჲთა მიხუემსგავსნეთ ჩუენ პატიოსანსა მას მოძღუარსა ჩუენსა, ძესა ღმრთისასა, რომლისათჳს თქუენ აღხდეგით და **საკრველითა** შეხკართ იგი, აპოკრ. მოციქ. 390,20 (ხანმ.) და ა. შ. **საკრველ**- მიმღეობა უკავშირდება **კარ-/კრ**- ზმნურ ძირს.

**ბორკვა** ზმნა გვხვდება გურულში და ზანიზმს წარმოადგენს.

ქართული **ბარკ-ალ**- და მეგრული **ბარკ**- ერთმანეთთან ნ. მარმა დააკავშირა (Марр 1913c, 27); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ლ. გელენიძემ (გელენიძე 1974, 81). ***ბარკ**- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 8). გამორიცხული არაა, **ბარკ**- ფუძეს წარმოადგენდეს, რომელშიც **ბარ**- იყოს ძირეული მორფემა, ხოლო -**კ** სუფიქსური.

***ბარძგ-**

ქართ. **ბარძგ-/ბაძგ- ბარძგ**-ი/**ბაძგ**-ი «ეკლიანი მცენარე»

მეგრ. **ბუძგ- ბუძგ**-ა «ეკლები წაბლის ქერქზე»

გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: **ბაძგარი** (ხე) ეკლიანი ჭყორნალი. **ბარძგ-/ბაძგ**- დასტურდება ქართული ენის დიალექტებში: **ბაძგ**-ი (გურ.) «ეკლიანი მცენარე»; **ბაძგ**-არ-ი (ლეჩხ.) «შქერის მსგავსი ეკლის ფოთლებიანი ხე»; (აჭარ.) «წყავის მსგავსი ეკლებიანი ხე»; (გურ.) «ეკლიანი მაღალი ხე»; **ბაძ-ა-ძგ**-ნარ-ი (იმერ.) «ეკალ-ბარდით დაფარული, გაუვალი ადგილი» (ღლონტი 1974, 60).

მეგრული **ბუძგ**- (<***ბურძგ**-<**ბორძგ**-) ქართული **ბარძგ**- ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია.

გურულ დიალექტში გვხვდება **ბურძგ**-ი «ეკალი»; **ბურძგ**-ალ-ა-ი «წაბლის ეკლიანი კანი», **ბურძგ**-ატ-ა-ი/**ბუძგ**-ატ-ა-ი «ეკლიანი ბალახი»; **ბურძგ**-ატ-ელ-ა-ი «id.»; **ბუძგ**-ი «პატარა ზღარბი»; **ბუძგ**-ურ-ი «ეკლით დაბარდული» (ღლონტი 1974, 95).

გურულში **ბურძგ-/ბუძგ-** მეგრულიდან არის ნასესხები.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 17).

***ბარწ$_1$-**

ქართ. **ბერწ-** **ბერწ**-ი

მეგრ. **ბურჭ-** **ბურჭ**-ი «ბერწი»; **ბურჭი** ჩხოუ «ბერწი ძროხა»

დასტურდება ძველ ქართულ ენაში: რაქელ იყო **ბერწ**, შესაქმ. 29,31 O; ელისაბეტ მოწამე არს ჩემდა **ბერწობითა** და სიბერითა, სინ. მრავალთ. 29,1; რომელმან **ბერწ-ჰყავ** ქუეყანაჲ ურწყულობითა, იქვე 129,21 და სხვ.

მეგრული **ბურჭ-** ძირის შესატყვისად ქართულში უნდა აღდგეს ***ბარწ-** (იხ. ЭСКЯ, 49). ქართულში ა>ე უმლაუტის შედეგია (უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199). მიმართება ქართ. ***ბარწ-** : მეგრ. **ბურჭ-** სავსებით კანონზომიერია (ქართული **ა**-ს შესატყვისად მეგრულში **უ**-ს გამოვლენა **ბ**-ს მეზობლობით აიხსნება; ამ მოვლენის შესახებ იხ. მაჭავარიანი 1958, 275-276).

სვანური ექვივალენტი ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის. **ბრუჭ** სვანურში მეგრულიდან არის შეთვისებული.

ქართული და მეგრული ფორმები ერთმანეთთან ნ. მარმა დააკავშირა (Марр 1916, 1397). მისი აზრით, **ბერწ-** ქართულში ბაცბურიდან არის ნასესხები (იქვე).

***ბარწ$_1$-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 49).

***ბარჯ-**

ქართ. **ბარჯ-** **ბარჯ**-ი

მეგრ. **ბორჯგ-/ბოჯგ-** **ბორჯგ**-ი/**ბოჯგ**-ი «საყრდენი ბარჯი»

ლაზ. **ბოჯგ-** **ბოჯგ**-ი «დატოტვილი ხე»

სვან. **ბჲჯგ-** ლი-**ბჲჯგ**-ე «დაბჯენა»

გვხვდება ძველ ქართულში: ჵ, სულო ჩემო, უკუეთუ ქედი შენი **ბარჯისათჳს** და საკივისა ემზადების დადებად, მამ. სწავლ. 184,8.

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება: «**ბარჯი** კაპიანი ჯოხი, გინა სათევზე ხოჭი».

ქართულ **ბარჯ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბორჯგ-**, ლაზური **ბოჯგ-** (**ბოჯგ-** რ-ს დაკარგვის შედეგადაა მიღებული) და სვან. **ბ̈ჯგ-** (<***ბარჯგ**).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (Климов 1988,153; Климов 1988b, 20; Klimov 1998, 9); სვანური მასალა გამოავლინა ჰ. ფენრიხმა. გ. კლიმოვმა ***ბარჯ-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (Климов 1988,153; Климов 1988b, 20; Klimov 1998, 9).

***ბალ-**

ქართ. **ბალ-** **ბალ**-ვ-ა «გლეჯა»

ლაზ. **ბლ-** ბ-ი-**ბლ**-ამ «ვიპარსავ»; ბ-ი-**ბლ**-ი «გავიპარსე»; ო-**ბლ**-უ «პარსვა»; **ბლ**-ერ-ი «გაპარსული»; უ-**ბლ**-უ «გაუპარსავი» ...

არ არის დადასტურებული ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში.

შესაძლოა, ქართ. **ბალ-** ძირს შეესატყვისებოდეს ლაზ. **ბლ-**. ლაზურში მნიშვნელობის გადაწევა ადვილად ასახსნელია.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985a, 23).

***ბაყჳ-**

ქართ. **ბაყვ-** **ბაყვ**-ი «ბარძაყის შიგნითა ნაწილი; თეძოს ძვალი»

მეგრ. **ბოყვ-** **ბოყვ**-ი «ბარძაყის შიგნითა ნაწილი; თეძოს ძვალი»

არ დასტურდება ძველ ქართულ ენაში. გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ბაყვი** მუჴლისზეითი».

ქართულ **ბაყვ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბოყვ-**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ბაყჳ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 9).

***ბაჭკ-**

ქართ. **ბაჭკ-** **ბაჭკ**-ა

მეგრ. **ბოჭკ-** **ბოჭკ**-ა ჯა «დატოტვილი ხე»

არ გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. დასტურდება სულხან-საბა ორბელიანის ლექსიკონში: «**ბაჭკა** ბორჯღლიანი სარი».

ქართულ **ბაჭკ-ა** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბოჭკ-ა** (აუსლაუტში ქართ. **ა** : მეგრ. **ა̣** შესატყვისობისათვის იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ბაჭკ-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***ბაკ-**

ქართ. **ბაკ-** **ბაკ-ბაკ**-ი «უშნოდ სიარული»; **ბაკ-ბაკ**-ებ «მიედ-მოედები» ...

სვან. **ბა̈̆კ-** **ბა̈̆კ** «ნაბიჯი»; ლი-**ბა̈̆კ**-ი «ნაბიჯის გადადგმა»; ლა̆-ჲ-**ბა̈̆კ** «გადააბიჯა» ...

**ბაკ-ბაკ**-ი (მიღებული **ბაკ-** ძირის რედუპლიკაციის შედეგად) ხევსურულ და მოხეურ დიალექტებში «უხეირო სიარულს» აღნიშნავს. მთიულური **ბაკ-ბაკ**-ი («მიდებ-მოდება») ამავე **ბაკ-** ძირს შეიცავს. ფშაური და თუშური **ფაკ-ფაკ-**<**ბაკ-ბაკ-**.

ქართული **ბაკ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისი ჩანს სვანური **ბა̈̆კ** (სხვაგვარი დაკავშირება იხ. თოფურია 1927b, 308; ЭСКЯ, 50).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 18). შესაძლოა ამ ძირის დაკავშირება ***ბერკ-** ფორმასთან.

***ბგერ-**

ქართ. **ბგერ-** **ბგერ**-ა «ხმა; ხმაური»

მეგრ. **ნგარ-/გარ-** ი-მ-**გარ**-ქჷ «ვტირი»; ვ-ი-**ნგარ**-ი/ვ-ი-**მგარ**-ი «ვიტირე»; **გარ**-ა/**ნგარ**-ა «ტირილი»; მა-**ნგარ**-ალ-ი «მოტირალი»; ო-**ნგარ**-ალ-ი «სატირალი» ...

ლაზ. **ბგარ-/მგარ-** ო-**მგარ**-უ/ო-**ბგარ**-უ «ტირილი»; ვ-ი-**მგარ**/ვ-ი-**ბგარ** «ვტირი»; ვ-ი-**მგარ**-ი «ვიტირე»; **მგარ**-ინ-ერ-ი-**მგარ**-ინ-ერ-ი «ტირილ-ტირილით» ...

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: დაიტყუელენ ჴელითა და **იბგერდი** ფერჴითა, ეზეკ. 25,6 O; ესმა აქიას ჴმაჲ **ბგერისაჲ** ფერჴთა მისთაჲ შესლვასა მას მისსა, III მეფ. 14,5 O; **ბგერებითა** ჭაბუკსა მას შეაშინებენ, A-109 25r,20-21b და სხვ.

ქართული **ბგერ-** ძირის კანონზომიერი მეგრული შესატყვისი ***ბგარ-** >**გარ-** თავკიდურა კომპლექსის გამარტივების გზით (ამ მოვლენის შესახებ იხ. გუდავა 1979, 81-88). **ნგარ-** ფორმაში **ნ** განვითარებულია (**გ**-ს წინა პოზიციაში **ნ** მეგრულში ვითარდება ხოლმე; იხ. ჟღენტი 1953, 99).

ლაზური **ბგარ-** ქართული **ბგერ-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია. **მგარ-**<**ბგარ- ბ**>**მ** შენაცვლების გზით (ჟღენტი 1953, 99).

მეგრული და ლაზური ძირები შეაპირისპირა ჰ. შუხარტმა (Schuchardt 1902b, 393), ქართული ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 49; შდრ.: ჩიქობავა 1938, 259). მანვე ***ბგერ-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 49), თუმცა ეს დაკავშირება პრობლემატურად მიიჩნია ქართულ და მეგრულ-ლაზურ ფორმათა სემანტიკური დაშორების გამო.

***ბეგ-**

ქართ. **ბეგ-** **ბეგ**-ვ-ა

მეგრ. **ბაგ-** **ბაგ**-უ-ა «ცემა»

სვან. **ბგ-** ლი-**ბგ**-უნ-ე «ცემა»

ქართ. **ბეგ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **ბაგ-** და სვან. **ბგ-** (<***ბაგ-** რედუქციის შედეგად). კ. ჰ. შმიდტის აზრით, ამავე ძირს უკავშირდება მეგრული **ბიგა** «ჯოხი» და ლაზური **ბიგა** «ჯოხი» (Schmidt 1962, 96).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1998c, 17); სვანური ექვივალენტი გამოავლინა და ***ბეგ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fänrich 1998a, 37).

***ბეზ-**

ქართ. **ბეზ-** **ბეზ**-ვ-ა

მეგრ. **ბაზ-** **ბაზ**-უ-ა «მაგრად დარტყმა»; ვ-უ-**ბაზ**-უ-ან-ქ «მაგრად ვურტყამ»; ვ-უ-**ბაზ**-ე «მაგრად დავარტყი» ...

ლაზ. **ბაზ-** **ბაზ**-უმ-ს/**ბაზ**-უფ-ს «სცემს»; **ბაზ**-უმ-ტ-უ «სცემდა» ...

ქართულ **ბეზ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბაზ-** და ლაზური **ბაზ-**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1961, 150). ***ბეზ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 50).

***ბეზღ-**

ქართ. **ბეზღ-** **ბეზღ**-ებ-ა

მეგრ. **ბანძღ-** **ბანძღ**-ი ვეტახა «არ იდავო»

«ამირანდარეჯანიანის» მიხედვით, **ბეზღება** «ომით გამოტყუებას» ნიშნავს. სულხან-საბას განმარტებით: «**ბეზღება** შესმენა, გინა გამოტყუება»; «**ნაბეზღები** ბეზღება ქმნილი» ...

ქართული **ბეზღ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **ბანძღ-** მეგრულში მომხდარია **ზ>ძ** პროცესი; აფრიკატიზაციისა და დეზაფრიკატიზაციის შესახებ მეგრულში იხ. ი. ქობალავა 1958, 67-72. **ნ** განვითარდა **ძ**-ს წინ. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1999a, გვ. 126).

***ბეთქ-**

ქართ. **ბეთქ-** **ბეთქ**-ვ-ა; **ბეთქ**-ავ-ენ; **ბეთქ**-ა ...

მეგრ. **ბათქ-** **ბათქ**-უ-ა «მაგრად და ხშირად დარტყმა»; **ბათქ**-უნ-ს «ურტყამს»; დო-**ბათქ**-უ «დაარტყა» ...

სვან. **ბეთქ̂უ-/ბთქ̂უ-** ლა-ხ-**ბეთქ̂უ**-ე «დაარტყა»; ლი-**ბთქ̂უ**-ე «დარტყმა»

ქართული **ბეთქ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **ბათქ-** და სვან. **ბეთქ̂უ-/ბითქ̂უ-**.

მასალა შეაპირისპირა და ***ბეთქ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 26).

***ბეკ-**

ქართ. **ბეკ-** **ბეკ**-ნ-ი-ს; **ბეკ**-ნ-ა; და-**ბეკ**-ნ-ილ-ი ...

მეგრ. **ბაკ-** **ბაკ**-უ-ა «ბეკნა»; **ბაკ**-უნ-ს «ბეკნის»; დო-**ბაკ**-უ «დაბეკნა»; **ბაკ**-ირ-ი «დაბეკნილი» ...

ქართულ **ბეკ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **ბაკ-**.

მასალა შეაპირისპირა და ***ბეკ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 26).

***ბენ-/ბინ-/ბნ-**

ქართ. **ბნ-** შე-**ბნ**-ევ-ა «შეკვრა (ღილისა)»; უ-**ბნ**-ევ-ს ...

მეგრ. **ბინ-** **ბინ**-უ-ა «შეკვრა (ღილისა)»; გითმი-**ბინ**-ან-ს «იკრავს»; გი-**ბინ**-უ «შეიკრა»; გე-**ბინ**-ილ-ი «შეკრული» ...

ქართული ***ბენ-** ძირის რედუქციის საფეხურის ***ბინ-** კანონზომიერი შესატყვისი ჩანს მეგრული **ბინ-**.

სავარაუდოა, ამავე ძირთან იყოს კავშირში **გაბნევა**, **დაბნევა**, **მობნევა** და მისთ. ფუძეები.

მასალა შეაპირისპირა და ***ბენ-/ბინ-/ბნ** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998, 37).

***ბერ-**

ქართ. **ბერ-** ჰ-**ბერ**-ავ-ს; **ბერ**-ვ-ა ...

მეგრ. **ბარ-/მბარ-/ნბარ-** **ბარ**-უ-ა/**ბარ**-აფ-ა «ბერვა»; ვ-უ-**ბარ**-ქ «ვუბერავ»; დუ-ვ-**ბარ**-ი «დავუბერე»; გო-**მბარ**-უ-ა/გო-**ნბარ**-უ-ა «გაბერვა»; გო-**მბარ**-ილ-ი/გო-**ნბარ**-ილ-ი «გაბერილი» ...

ლაზ. **ბარ-** ო-**ბარ**-უ «ბერვა»; **ბარ**-ს «ბერავს»; **ბარ**-ტ-უ «უბერავდა»; უ-**ბარ**-ს «უბერავს»; დო-**ბარ**-უ «გაბერა»; ი-**ბარ**-უ «გაიბერა» ...

სვან. **ბჷლ-** ლი-**ბჷლ**-ე «ბერვა»; ხ-ო-**ბჷლ**-ე «ვუბერავ»; ა-**ბჷლ**-ე «ბერავს»; ჩუად-**ბჷლ**-ე «გაბერა»; ხ-ა-**ბჷლ**-უნ-ა «უბერავდა თურმე»; ი-**ბჷლ**-ი «იბერება»; ლგ-**ბჷლ**-ე «გაბერილი» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **ჰბერო** თუ ნაკუერცხალსა, აღაგზნე ცეცხლი, ისუ ზირაქ 28,14 O; რომელნი **ჰბერვიდეს** ნესტუსა რქისასა, ნეემ. 4,18 O; ეჩუენა მას მსგავსი ვეშაპისა დიდისაჲ, **საშინელი ხილვითა** და მედგარი სულითა და **ჰბერვიდა** ნეტარსა მას **ძლიერად**, Sin.-6 24r; განილევი თითოსახეთა მათგან **ბერვათა**, A-162 153v,21-22b და სხვ.

მეგრული **ბარ-** ზუსტი ფონემური შესატყვისია ქართული **ბერ-** ძირისა. **მბარ-** ვარიანტი მიღებულია **მ**-ს განვითარების გზით **ბ**-ს წინა პოზიციაში (ყიფშიძე 1953, 98); **მბარ->ნბარ-** დისიმილაციის შედეგად.

ლაზური **ბარ-** ზუსტად შეესატყვისება ქართულ **ბერ-** ძირს.

სვანურში წარმოდგენილია **ბჷლ-** ძირი (**რ** : **ლ** ბაგისმიერი **ბ**-ს გავლენით აიხსნება; შდრ.: **პირ-** : **პილ-**; იხ. მაჭავარიანი 1965, 14; შდრ.: ЭСКЯ, 50).

სვან. **ბჷლ-** ძირის გრძელი **ჷ** სვამს საკითხს საერთოქართველური ფუძის არქეტიპში გრძელი ხმოვნის არსებობის შესახებ (საერთო-ქართველურში ხმოვანთა სიგრძე-სიმოკლის მიხედვით დაპირისპირების შესახებ იხ. Fogt 1939; ონიანი 1962, 224 და შემდგ.; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 240 და შემდგ.) .

ქართული და მეგრული ფორმები პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII; 103; 107); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. შუხარტმა (Schuchardt 1902b, 399); სვანური – ჰ. ფოგტმა (Vogt 1939, 133). ეს

დაკავშირება შესაძლებლად მიაჩნდა გ. დეეტერსსაც (იხ. Schmidt 1962, 97).

თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინეს ***ბჷრ-** არქეტიპი (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 250; შდრ.: Vogt 1939, 133; ЭСКЯ, 49).

***ბერგ-**

მეგრ. **ბარგ-/ბერგ-** **ბარგ**-უნ-ს «თოხნის»; **ბარგ**-უ-ა «თოხნა»; ო-**ბარგ**-ალ-ი «სამარგლავი; გასათოხნი»; **ბერგ**-ი «თოხი» ...

ლაზ. **ბერგ-** **ბერგ**-უმ-ს «თოხნის»; ო-**ბერგ**-უ «თოხნა»; **ბერგ**-ი «თოხი» ...

სვან. **ბჷრგ-** ლი-**ბჷრგ**-ე «თოხნა»; **ბჷრგ** «თოხი»; ხჷ-ა-**ბჷრგ**-ე «ვთოხნი» ...

ქართულში შესატყვისი ძირი ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის.

მეგრული **ბარგ-** კანზომიერად შეესატყვისება სვანურ **ბერგ**-ს. მეგრული **ბერგ-** და ლაზური **ბერგ-**<**ბარგ-** უმლაუტის გზით (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 162). ლაზურში **ბერგ-** ზმნურ ფორმებშიც გავრცელდა გათანაბრების (უნიფიკაციის) შედეგად (იქვე).

მეგრული, ლაზური და სვანური ენების მონაცემები შეაპირისპირეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 162).

***ბერტყ-**

ქართ. **ბერტყ-** **ბერტყ**-ავ-ს; და-**ბერტყ**-ა; **ბერტყ**-ვ-ა; და-**ბერტყ**-ილ-ი ...

მეგრ. **ბარტყ-** **ბარტყ**-უ-ა «ბერტყვა»; **ბარტყ**-უნ-ს «ბერტყავს»; დო-**ბარტყ**-უ «დაბერტყა»; **ბარტყ**-ირ-ი «დაბერტყილი»...

ძირი დადასტურებულია ძველ ქართულში: სამოსელი თუ ვის აქუნ შუენიერი, ზედაჲსზედა **ბერტყუნ** და ზრუნავნ, რაჲთა არა მღილთა შესაჭმელ იქმნას, A-88 153r,8-12a; შეიქმნა სამოსელთა **ბერტყისაგან**, ვითარცა ჴმაჲ ქუხილისაჲ, დან. 265,28; აღდგა ერთი მათგანი და **წამობერტყა** ყოველი მალაკები ჩუენი და პოვა მცირე ნატეხი პურისაჲ, ლიმონ. 96,1-2; აღფრქუწვითა მტუწრისა სამოსელთა მათთა **ნაბერტყისაჲთა** აშინებდეს ათასისთავსა, Jer.-16 175r,23-27a და მისთ.

ქართული **ბერტყ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **ბარტყ-**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის დონეზე ***ბერტყ-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 26).

***ბერყუ̂ენ-**

ქართ. **ბერყენ- ბერყენ**-ა «ტყის მსხალი»

სვან. **ბარყუ̂ენ-/ბა̈რყენ- ბარყუ̂ენ/ბა̈რყენ** «ტყის ქლიავი»

ქართულ **ბერყენ-** (<***ბერყუ̂ენ-**) ფორმას უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **ბარყუ̂ენ/ბა̈რყენ** (<***ბერყუ̂ენ-**).

ქართული და სვანური ენების მონაცემები შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 54).

***ბერწკ-/ბრწკ-**

ქართ. **ბრწკ-/ბწკ- ბრწკ**-ენ-ა/**ბწკ**-ენ-ა; უ-**ბრწკ**-ინ-ა/უ-**ბწკ**-ინ-ა ...

მეგრ. **ბიწკ-/ბისკ-** **ბი**-ბ-**წკ**-ონ-ჷნ-ქ/**ბი**-ბ-**სკ**-ონ-ჷნ-ქ «ვბრწკენ»; ვ-უ-**ბიწკ**-ონ-ი/ვ-უ-**ბისკ**-ონ-ი «ვუბრწკინე»; **ბიწკ**-ონ-უ-ა/**ბისკ**-ონ-უ-ა «ბრწკენა» ...

სვან. **პა̈ნწკუ̂- ლი-პა̈ნწკუ̂**-ე «ჩქმეტა»

ქართული **ბრწკ-** (<***ბრ̥წკ-**) ზუსტი ფონემური შესატყვისია მეგრული **ბიწკ-/ბისკ-** (<***ბირწკ-/ბირსკ-**). **ი** მარცვლოვანი ***რ̥** სონანტის რეფლექსია (შდრ.: ქართ. **წყრთა** : მეგრ. **ჭყირთა**). **წკ>სკ** გვიანდელი პროცესია.

სვანური **პა̈ნწკუ̂-** (<***ბენწკუ̂** -<***ბერწკუ̂-**; **ე>ა̈**ველარული უმლაუტის შედეგად; ამ მოვლენის შესახებ იხ. ქალდანი 1969; **ბ>პ** ასიმილაციით; ასევე ასიმილაციის გზით მივიღეთ **ნწ** მიმდევრობა) ქართული და მეგრული ფუძეების ექვივალენტი უნდა იყოს. სვანური ფორმის მიხედვით შესაძლებელი ხდება ხმოვნის აღდგენა ძირში. სვანური ფორმის ბოლოკიდურა **უ̂** შესაძლოა, იყოს თავდაპირველი (რაც უფრო სავარაუდოა), ან მეორეული.

ქართული და მეგრული ფორმები გ. კლიმოვმა დააკავშირა (ЭСКЯ, 56), სვანური ექვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 50). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ბწკუ̂ნ̥-** არქეტიპი (ЭСКЯ, 56).

***ბერწყ-/ბრწყ-**

ქართ. **ბერწყ-/ბრწყ- ბრწყინ**-ავ-ს; ნა-**ბერწყ**-ალ-ი ...

მეგრ. **რწკ-** ვ-**რწკ**-ინ-ჷნ-ქ «ვბრწყინავ»; **რწკ**-ინ-ა/**რწკ**-ინ-უ-ა/**რწკ**-ინ-აფ-ი «ბრწყინვა»; მა-**რწკ**-ინ-ა-ია «ციცინათელა» ...

ლაზ. **პინწკ-/პიწკ-** ნო-**პინწკ**-ალ-ე/ნო-**პიწკ**-ალ-ე «ნაპერწკალი»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **ბრწყინვიდა** პირი მისი, მ. 17,2 (ხანმ.); იხარებდა დღითი დღედ **ბრწყინვალედ**, ლ. 16,19

(ხანმ.); **ნაბერწყალისაგან** ცეცხლისა განმრავლდიან ნაკუერცხალნი, ისუ ზირაქ 11,34 O; ცეცხლი პირისა მისისაგან აღატყდა, **ნაბერწყალნი** გარდამოეთხეოდეს მისგან, ფსალმ. 17,19; **ნაპერწკალი** გამოეცემის, ანდრია სალოსი 14r,2-3 და სხვ.

**ნაპერწკალ-** ფორმა გვხვდება XI-XII საუკუნეებიდან.

მეგრულში თავკიდურა კომპლექსი გამარტივდა **ბ** თანხმოვნის დაკარგვის გზით. ამას გარდა მოხდა **წყ>წკ** პროცესი (Schmidt 1962, 71-72; 76).

ლაზური ნო-**პინწკ**-ალ-ე ***ბერწყ-** ძირის კანონზომიერ ფონემურ შესატყვისს წარმოადგენს. მომდევნო აბრუპტიულ **წყ** კომპლექსთან ასიმილაციის შედეგად **ბ>პ** (Schmidt 1962, 99); **რ ნ**-დ იქცა **წ**-ს წინა პოზიციაში (ჟღენტი 1953, 123; შდრ.: ჩიქობავა 1938, 158). შეფარდება ქართ. **ე** : ლაზ. **ი** პოზიციურად აიხსნება (მელიქიშვილი 1975, 122-128).

სვანური **ბერწყ** ნასესხები ჩანს ქართულიდან მანამ, სანამ **ბერწყ-** გარდაიქმნებოდა **პერწკ**-ად (შდრ.: ЭСКЯ, 50). სვანურში **ბერწყ** იზოლირებული ლექსემაა.

ქართული და მეგრული ფორმები შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1926, 82); ლაზური ექვივალენტი არნ. ჩიქობავამ გამოავლინა (ჩიქობავა 1938, 158). ***ბერწყ-/ბრწყ-** არქეტიპს აღვადგენთ ქართულზანური ერთიანობის ხანისათვის.

***ბერკ-**

ქართ. **ბერკ-/ფერკ-**; **ფეხ-** სა-**ბრკ**-ე; **ფერკ**-ი; **ფეხ**-ი

მეგრ. **ბახ-** ო-**ბახ**-ე «ალაგე»

სვან. **ბარკ-** ნა-**ბარკ** «კვალი»; **ბჷრკ/ბაკ/ბა̄კ** «ნაბიჯი»

გვხვდება ძველ ქართულში: უკუეთუ **ფერჴი** შენი გაცთუნებდეს შენ, მოიკუეთე და განაგდე შენგან, მ. 18,8 (ხანმ.); დაამტკიცენ **ფეჴნი** ჩემნი ალაგთა შენთა, ფსალმ. 16,5 B; რაჲთა სიტყჳთა **საფრჴე** უგონ მას, მ. 22,15; რაჲთა განერე, ვითარცა ქურციკი, **საბრჴესა**, იგავნი 6,5 O; გამომიყვანე მე **საბრჴისა** მისგან, რომელ დამირწყეს მე, ფსალმ. 30,5 და სხვ.

**ფერკ-<ბერკ-** ასიმილაციური დაყრუების შედეგად. ახალი ქართული **ფეხ-<ფერკ- რ**-ს დაკარგვისა და **კ>ხ** პროცესის შედეგად.

მეგრული **ბახ-**(<***ბარკ-**) კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ბერკ-** ძირს.

სვანური **ბäრჯ-** (ნა-**ბარჯ**-<*ნა-**ბäრჯ**-ა «კვალი») აგრეთვე კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ბერჯ**-ს (იხ. ქალდანი 1969).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1927b, 308). ***ბერჯ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 50).

***ბელ-**

ქართ. **ბელ-** **ბელ**-ელ-ი «გოდორი, პურის ჩასაყრელი» (მთიულ.); «ლუდის შესანახავი» (ჭევს.); «პურის შესანახავი» (თუშ.); **ბელ**-ო «ბეღელი»; **ბელ**-ურ-ა

მეგრ. **ბალ-** **ბალ**-უ «ბეღელი»; ო-**ბალ**-ილ-ე «გოდორი»; **ბალ**-გრ-ე «ბელურა»; მ-ო-**ბალ**-გ «მყოფნის»; **ბალ**-ებ-ა «ყოფნა»; და-სა-**ბალ**-ი /**ბალ**-ებ-ულ-ი «სამყოფი» ...

ლაზ. **ბალ-/ბლ-** **ბალ**-უ «ბეღელი»; დო-მ-ი-**ბალ**-უ-ნ «მყოფნის»; მ-ი-**ბალ**-ა-ს-ე-ნ «მეყოფა»; ოკო-**ბლ**-ალ-ა «კრება»; ო-**ბლ**-ე «ბუდე»; ოკო-**ბლ**-ერ-ი «დაყრილი» ...

სვან. **ბელ-** **ბელ** «რიტუალური ხორბლის ან ფქვილის შესანახავი კიდობანი»

ძირი დადასტურებულია ძველ ქართულში: მაშინ წარვიდეს **მებელლენი** იგი, Jer.-2 46r,29.

სულხან-საბა ორბელიანის ლექსიკონში დასტურდება: **ბეღელი** «ფქვილისა და ხვარბლის შესანახავი»; **ბელ**-ო «საძნე სახლი»; **ბელურა** «ჭავჭავსა ჰგავს».

**ბელ-ელ-, ბელ-ო, ბელ-ურ-ა** ფორმათა შეპისპირების გზით გამოიყოფა **ბელ-** ძირი და **-ელ, -ო, -ურ-ა** სუფიქსები.

მეგრული და ლაზური **ბალ-უ, ბალ-გრ-ე, ბალ-ირ-ე** შეიცავენ **ბალ-** ძირსა და **-უ, -გრ-ე, -ირ-ე** სუფიქსებს.

მეგრული **ბალ-** და ლაზური **ბალ-** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ბელ-** ძირს. **-ელ** (**ბელ-ელ-**) სუფიქსის კანონზომიერი ექვივალენტია მეგრ. **-უ** და ლაზ. **-უ** (იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-94; მაჭავარიანი 1965, 91; შდრ. ჩიქობავა 1938, 151; ჩიქობავა 1942, 85; ЭСКЯ, 50).

სვან. **ბელ-** კანონზომიერი რეფლექსია საერთოქართველური ***ბელ-** ძირისა (Fähnrich 1998a, 37).

ქართული და მეგრული ფუძეები (**ბელ-ელ-** : **ბალ-უ**) შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 113), **ბელ-ო** და მეგრ. **ბალ-უ** – ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 202). ლაზური **ბალ-უ** ამ ფუძესთან დააკავშირა ნ. მარმა (Марр 1910, 10). ქართული **ბელ-ურ-ა** და მეგრული **ბალ-გრ-ე**, **ბალ-ირ-ე** ფუძეები შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 201). სვანური მასალა მოიხმო ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998a, 37).

გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ბელ-ელ-** და ***ბელ-ურ-** ფუძეები (ЭСКЯ, 50-51). ამ ფუძეთა შეპირისპირების შედეგად გამოიყოფა ***ბელ-** ძირი, რომლის მნიშვნელობა შემდგომ კვლევას მოითხოვს. სავარაუდოა, იგი «სათავსის» აღმნიშვნელი ყოფილიყო.

გ. კლიმოვმა დასვა საკითხი ***ბელ-** ძირის მეგრულ **ბალ-** და ლაზურ **ბალ-** ზმნურ ძირთან მიმართების შესახებ (ЭСКЯ, 50-51).

თუ იმას გავითვალისწინებთ, რომ ქართულში გვაქვს **-ელ** სუფიქსიან მიმღეობათა ჯგუფი: **წით-ელ-ი**, **ვრც-ელ-ი**, **გრძ-ელ-ი**, **ნათ-ელ-ი**, **ჭმ-ელ-ი** და სხვ. შეიძლება დავუშვათ, რომ **ბელ-ელ**, ისე როგორც **ბელ-ურ-ა** მიმღეობას წარმოადგენს.

ჰ. ფენრიხი ***ბელ-** ძირს აღადგენს საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის (Fähnrich 1998a, 37).

***ბეყ-**

ქართ. **ბეყ-** **ბეყ-ვ-ა**

მეგრ. **ბაყ-** **ბაყ-უ-ა** «ცემა; ბერტყვა; დანარცხება; განდევნა»

არ არის დადასტურებული ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში.

ქართულ **ბეყ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **ბაყ-**.

მასალა შეაპირისპირეს რ. აბაშიამ (აბაშია 1997c, 6; აბაშია 1998e, 7) და ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***ბეც-**

ქართ. **ბეც-** **ბეც-ი**

მეგრ. **ბაც-** ვ-ო-**ბაც-ა** «ვეხეტები»; **ბაც-უ-ა** «მიპარვა ჩუმად, ფეხის წვერებზე» ...

არ არის დამოწმებული ძველი ქართული ენის ძეგლებში. გვხვდება «რუსუდანიანში»: მთვრალივით **ვებეცებოდი**, 542,32.

მეგრული **ბაც-** ქართული **ბეც-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია.

ლაზური და სვანური ექვივალენტები ჯერჯერობით არ არის გამოვლენილი.

ქართული და მეგრული ძირები შეაპირისპირა და ***ბეც-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 51).

***ბეწ̣ჳ-**

ქართ. **ბეწუ-** **ბეწუ**-ი; **ბეწვ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ფაჭვ-/ფიჭვ-** დო-**ფაჭვ**-ა «დახამხამება»; **ფიჭვ**-ი «ბეწვი»

დასტურდება ძველ ქართულში: ამათ სიტყუათაგან იოტა ერთი, ანუ **ბეწჳ** ერთი არა წარჴდეს, ბას. კეს. სწავლ. 121,16.

ქართულ **ბეწჳ-** (<***ბეწ̣ჳ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფაჭვ-** (**ფიჭვ-<ფაჭვ-**; წინაენისმიერთა წინ **ა/ი** მონაცვლეობის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. მელიქიშვილი 1975, 111-128).

ქართული და მეგრული ენების მასალა ბ. გიგინეიშვილმა შეაპირისპირა (გიგინეიშვილი 1984, 44-45; შდრ.: როგავა 1945, 232).

***ბეჭ-/ბიჭ-**

ქართ. **ბიჭ-** ნა-**ბიჭ**-ი/ნა-**ბიჭ**-ევ-ი «ნამცეცი»

სვან. **ბეჭკჳ-/ბა̈ჭკჳ-/ბიჭკჳ-** **ბიჭკჳ**-ე «ხეთქავს»; ა-**ბიჭკჳ** «გახეთქა»; **ბეჭკჳ**-ნ-ი «სკდება»; ა-**ბა̈ჭკჳ** «გასკდა»; ლი-**ბჭკჳ**-ე «გასკდომა»; მე-**ბჭკჳ**-ე «მსკდომი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ძაღლნიცა ჭამედ **ნაბიჭსა**, გარდამონაცჳნებსა ტაბლისაგან უფალთა მათთაჲსა, მ. 15,27 C; ძაღლნიცა ჭამედ **ნაბიჭევისაგან**, რომელ გარდამოცჳვიან ტაბლისაგან უფალთა მათთაჲსა, მ. 15,27 DE; სწადინ მას განძღებად **ნაბიჭევისა** მისგან, კლარჯ. მრავალთ. 219,17-18 და სხვ.

სვანური **ბიჭკჳ-** შეიძლება მივიჩნიოთ ქართული **ბიჭ-** ძირის შესატყვისად. გაჰარკვევია **ჳ**-ს საკითხი. თუ ეს დაკავშირება სწორია, ქართულში შეიძლება აღვადგინოთ ***ბეჭ-** ალომორფიც და, ამდენად, ვივარაუდოთ ***ბეჭ-/ბიჭ-** ზმნური არქეტიპი, ხოლო **ნა-ბიჭ-/ნა-ბიჭ-ევ-** მიმღეობად მივიჩნიოთ.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე ***ბიჭ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 52).

***ბეჯ-/ბიჯ-**

ქართ. **ბჯ-** **ბჯ**-ენ-ა; ა-**ბჯ**-ენ-ს; და-ა-**ბჯ**-ინ-ა ...

მეგრ. **ბიჯგ-** **ბიჯგ**-ი «საყრდენი; პატარა ბოძი»; მე-**ბიჯგ**-აფ-ა «საყრდენის გაკეთება; შედგომა» ...

სვან. **ბეჯგ-/ბჯგ-** ლი-**ბეჯგ** «მიბჯენა»; ხ-ო-**ბჯგ**-ა̈ნ-ხ «მიებჯინათ; მიბჯენილი ჰქონდათ»; ხ-ა-**ბჯგ**-ენ-ა «შერჭობილი იყო (ჰქონდა)»; **ბეჯგ/ბაჯგ** «ლობე; სარი» ...

ქართულ **ბჯ-** (<***ბეჯ-/ბიჯ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბიჯგ-** და სვანური **ბეჯგ-/ბაჯგ-**.

ჯერჯერობით არ არის გამოვლენილი ამ ძირის ლაზური ექვივალენტი.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე ***ბჯ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 57). უნდა დაისვას საკითხი ***ბეჯ-/ბიჯ-** და ***ბიჯ-/ბჯ-** არქეტიპთა ურთიერთმიმართების შესახებ.

***ბიდჳ-**

ქართ. **ბდჳ-** **ბდუ**-ინ-ვ-ა «ანთება»; მ-**ბდუ**-ინ-ვ-არ-ე «ანთებული» ...

ლაზ. **დვ-** მე-**დვ**-ინ-უ «ცეცხლის დანთება»; ნ-უ-**დვ**-ინ-უ «მოუკიდა»

სვან. **ბიდ-/ბდ-** ლი-**ბდ**-ინ-ე «ცეცხლის მოკიდება»; ლი-**ბიდ** «წვა»; მგ-**ბიდ** «რაც იწვის; ანთებადი» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: პატრუკი **ბდჳნვარჱ** არა დაშრიტოს, ვიდრემდის გამოიღოს ძლევად საშჯელი, მ. 12,20 (ხანმ.); სანთელი ესე **ბნდჳნვარჱ** წამიერ არს, კლარჯ. მრავალთ. 363,12 და სხვ.

ქართულ **ბდჳ-** ძირს შეესატყვისება ლაზური **დვ-** (<***ბდვ-**) და სვანური **ბდ-/ბიდ-** (<***ბიდჳ-**).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 26); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 10). საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის ***ბიდჳ-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 26).

***ბილ-**

ქართ. **ბილ-** **ბი-ბილ**-ო

მეგრ. **ბირ-** **ბირ-ბილ**-ი «დაფის, დაირის ყურები»

ლაზ. **ბილ-** **ბი-ბილ**-ი «ბიბილო»; «penis»

სულხან-საბა ორბელიანის ლექსიკონში **ბიბილო** ასეა განმარტებული: «ბრტყელი წაშვერილი». **ბიბილ-** მიღებულია **ბილ-** ძირის გაორმაგებით.

მეგრული **ბირბილ-** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ბილბილ-** ფუძეს.

ლაზური **ბიბილ-** (<***ბირბილ-**) ასევე კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ბიბილ-** ფუძეს.

მნიშვნელობის სხვაობა, რაც შეინიშნება ქართულ, მეგრულ და ლაზურ ფორმებს შორის, არ არის ძნელად ასახსნელი.

ქართველურ ენათა მონაცემები შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის ***ბიბილ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 51).

***ბინ-**

ქართ. **ბინ-** **ბინ**-ულ-ი «წყარო»

მეგრ. **ბინ-** **ბინ**-ურ-ი «წყარო»

ქართულ **ბინ-ულ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბინ-ურ-**.

**მასალა** შეაპირისპირა და ***ბინ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის **ხანისათვის** აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998a, 38).

***ბირ-**

ქართ. **ბირ-** **ბირ**-ებ-ა; **ბირ**-ებ-ულ-ი ...

მეგრ. **ბირ-/ბრ-** გინგ მი-ბ-ი-**ბრ**-უ-ან-ქ «ვიბირებ»; გინო-**ბირ**-აფ-ა «გადაბირება»; გინო-**ბირ**-აფ-ილ-ი «გადაბირებული» ...

გვხვდება ძველ ქართულში: მაშინ **აბირნეს** ვინმე კაცნი, რომელთა თქუეს, საქმ. მოციქ, 6,11; **ბირებითა** ნახარართაჲთა ინებეს მოკლვაჲ დიდისა ორთანესი, ლიტ. ურთ. 66,25; ხოლო იგი წინაჲსწარ **ბირებულ** ხიყო დედისაგან თჳსისა, მ. 14,8 (ხანმ.) და სხვ.

ქართ. **ბირ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბირ-** ძირი.

ლაზური და სვანური ექვივალენტები ჯერჯერობით არ არის გამოვლენილი.

ქართული და მეგრული ძირები შეაპირისპირა და ***ბირ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 52).

***ბირ-**

ქართ. **ბირ-** **ბირ**-ებ-ა «სიმღერა»; ა-ვ-ა-**ბირ**-ებ «ავატირებ»; ვ-**ბირ**-დ-ებ-ი «ვტირდები» ...

მეგრ. **ბირ-** ვ-ი-**ბირ**-ქ «ვმღერი»; **ბირ**-ა «სიმღერა»; **ბირ**-აფ-ა «სიმღერა»; მა-**ბირ**-ე «მომღერალი» ...

ლაზ. **ბირ-** ვ-ი-**ბირ** «ვმღერი»; ვ-ი-**ბირ**-ი «ვიმღერე»; **ბირ**-აფ-ა/ ო-**ბირ**-უ «თამაში; სიმღერა» ...

სვან. **ბრ-** ლი-**ბრ**-ჲა̈ლ-ი «სიმღერა»; ლა-**ბრ**-ჲა̈ლ «სამღერი; სიმღერა»; ი-**ბრ**-ი-ა̈ლ-დე-ს «მღეროდეს»; ი-**ბრ**-ჲა̈ლ-ნ-ი-ხ «იმღერებენ» ...

ქართულ (დიალექტურ) **ბირ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბირ-**, ლაზ. **ბირ-** და სვანური **ბრ-** (*<**ბირ-**).

მეგრული და ლაზური ფორმები ერთმანეთს შეუდარა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 254), სვანური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 53), ქართული – ჰ. ფენრიხმა (Fänrich 1991, 16).

***ბიძგ-**

ქართ. **ბიძგ-** **ბიძგ**-ი; უ-**ბიძგ**-ებ-ს; უ-**ბიძგ**-ა ...

მეგრ- **ბიძგ-** **ბიძგ**-აფ-ი «ბიძგება»; ვ-უ-**ბიძგ**-უ-ან-ქ «ვუბიძგებ» ...

გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: **მიბიძგავ** «მკრავ».

ქართული **ბიძგ**- ძირის მეგრული შესატყვისი უნდა იყოს **ბიძგ**-. მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 18).

***ბიჯ-**

ქართ. **ბიჯ-** **ბიჯ**-ი; **ბიჯ**-ებ-ა; გარდა-**ბიჯ**-ებ-ა; ნა-**ბიჯ**-ი ...

მეგრ. **ბიჯგ-** გი-ო-**ბიჯგ**-უ «დააბიჯა»; გინა-**ბიჯგ**-ეფ-ი «დანაბიჯები»; ქ-გ-უ-**ბიჯგ**-უ-აფ-ʒ «დაუბიჯებია» ...

სვან. **ბიჯგ-** **ბიჯგ** «ნაბიჯი»

გვხვდება ძველ ქართულში: მავალნი გზისანი **ბიჯთა** მათ ფერჴთაჲსა მიერ ურთიერთას წინამისწრობით დასდებენ, და რომელი-იგი ფერჴი წინა დადვიან, მეორესა **ბიჯსა** უკუანით მოაქციიან და კუალად წინაჲ იგი უკუანა ყვიან შეცვალებითა მით მეორისაჲთა, H-2251 314r; მღდელთა მათ დაგონისთა და ყოველმან შემავალმან სახლსა მას დაგონისსა, აზოტს შინა, არა დადგის ფერჴი ზღურბლთა ზედა, არამედ **ბიჯებით გარდააბიჯიან**, I მეფ. 5,5 O; უწყის, თუ რაოდენი **ნაბიჯი** წარმოუდგამს, A-1105 182r და სხვ.

ქართულ **ბიჯ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **ბიჯგ-** და სვანური **ბიჯგ-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 34; შდრ.: ЭСКЯ, 52); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 18).

***ბლაგჳ-**

ქართ. **ბლაგვ-** **ბლაგვ**-ი

მეგრ. **ლუგ-** **ლუგ**-ა/**ძუგ**-ა «ჩლუნგი»; **ლუგ**-ა კოჩი «უხეირო კაცი»

არ არის დადასტურებული ძველი ქართული ენის ძეგლებში. გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ბლაგვი** უმახვილო».

ქართულ **ბლაგვ-** (<***ბლაგჳ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ლუგ-** (**ბ** დაკარგულია ანლაუტში ტ. გუდავას დადგენილი კანონზომიერების თანახმად; იხ. გუდავა 1979, 81-89; **ლუგ**-<***ლოგჳ**; იხ. გუდავა 1960, 120).

მასალა შეაპირისპირა და ***ბლაგჳ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1988, 20; Klimov 1998, 16).

***ბლანც-**

ქართ. **ბლენც-** **ბლენც**-ნარ-ა

ლაზ. **ბილონც-** **ბილონც**-ა «ტყის გვიმრა»

სულხან-საბას განმარტებით, **ბლეცნარა** «ჩადუნასა ჰგავს».

ქართული **ბლენც-** (<***ბლანც-** უმლაუტის შედეგად. უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199) ფორმის კანონზომიერი ფონემური შესატყვისი ჩანს ლაზური **ბილონც-** (<***ბლონც-**).

საკითხი ქართული და ლაზური ენების მასალის შეპირისპირების შესახებ ა. თანდილავამ დასვა (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 56).

***ბლუყ-**

ქართ. **ბლუყ-** **ბლუყ**-უნ-ი «გაუგებარი ლაპარაკი»

მეგრ. **ბუჸ-** **ბუჸ**-ინ-უ-ა «გაუგებარი ლაპარაკი»

სვან. **ბგრყ-** ლი-**ბგრყ**-გნ-ი «გაუგებარი ლაპარაკი»

ქართულ **ბლუყ-** ფორმას უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **ბუჸ-** და სვანური **ბგრყ-** (აშკარაა ფორმათა ხმაბაძვითი ხასიათი).

მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 225).

***ბოდ-**

ქართ. **ბოდ-** **ბოდ**-ავ-ს; **ბოდ**-ვ-ა; **ბოდ**-იალ-ი ...

მეგრ. **ბორდ-** **ბორდ**-იშ-ი «ბოდვა»; **ბო́რდ**-იშ-ან-ს «ბოდავს» ...

ლაზ. **ბოდ-** ო-**ბოდ**-უ «ბოდვა; არევ-დარევა; კრუხის მოუსვენრობა»; **ბოდ**-ერ-ი «არეულ-დარეული» ...

ქართული **ბოდ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **ბორდ-** (<***ბოდ- რ**-ს განვითარების შედეგად) და ლაზ. **ბოდ-**.

სვანური ექვივალენტი ჯერჯერობით უცნობია.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ***ბოდ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 52).

***ბოკ̂უ-**

ქართ. **ბოკვ-** **ბოკვ**-ი

მეგრ. **ბუკ-** **ბუკ**-ი «კუნძი»

სვან. **ბიკ-** **ბიკ** «კუნძი»

არ დასტურდება ძველ ქართულ ენაში.

მეგრული **ბუკ-** (<***ბოკ̂უ-**) კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ბოკვ-** ძირს. ქართული **ბუკ-** ალბათ მეგრულიდან არის ნასესხები.

სვანური **ბიკ**<***ბ̈უ̈კ̂უ**<***ბოკ̂უ** (ო-ს უ-ში გადასვლისა და უმლაუტის მოშლის შედეგად).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ***ბოკ̂უ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 52).

***ბორ-**

ქართ. **ბორ-** **ბორ-ბალ**-ი; **ბორ-ბალ**-ა «ობობა»; **ბორ**-იალ-ი ...

მეგრ. **ბორ-** **ბორ-ბოლ**-ია «ობობა»

ლაზ. **ბო(რ)-** **ბომ-ბულ**-ა «ობობა»

გვხვდება ძველ ქართულ ენაში: დამბრუნებელი ფერჴითა თჳსითა **ბორბლისა**, ისუ ზირ. 38,22 B.

**ბორ-** ძირის რედუპლიკაციამ მოგვცა **ბორბალ-** ფუძე (ამ ტიპის რედუპლიკაციისათვის იხ. Neisser 1953, 66; ერთელიშვილი 1980, 159).

**ბორ-ბალ**-ა («ობობა») ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბორბოლ**-ია და ლაზური **ბომბულ**-ა (ლაზურში **მ** განვითარებულია და **რ** დაკარგული). **ბორბალ-** ფუძისათვის «ობობის» მნიშვნელობის შეთავსება მოულოდნელი არ არის (ქსლის ქსოვისას ობობა ტრიალებს, ბრუნავს). **ბორბალ**-ა «ტრიალა» > «ობობა»).

მეგრული **ბორბოლ**-ია და ლაზური **ბომბულ**-ა «ობობა» ერთმანეთთან დააკავშირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 112-113). ქართული ექვივალენტი გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ბორბალა** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 53).

***ბორგ-**

ქართ. **ბორგ-** **ბორგ**-ი-ს «ბორგავს; უწესრიგოდ მოძრაობს; შეშლა» ...

სვან. **ბორგ-/ბჷრგ-** ლი-**ბორგ**-იელ (ლნტ.) «ჭიდაობა»; ლი-**ბჷრგ**-იელ «ჭიდაობა»; ხუ-ი-**ბჷრგ**-იელ «ვჭიდაობ»; მე-**ბჷრგ**-იელ «მოჭიდავე» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ეშმაკი არს მის თანა, **ბორგის**, ი. 10,20 C; ნუ **ჰბორგით** თქუენცა **სიბორგილისა** მაგისისა მსგავსად, ფილეკტიმონის წამ. 143,28; არა **ვბორგი**, მეფე, ანდრიანეს და ანატოლეს წამ. 199,21; მღერად და **ბორგად** აღიძრნეს, H-2251 279v; გალობანი სიძვისანი და მღერანი **ბორგილებისანი** მეყსა შინა ქალაქისაგან წარიდევნიან, ბას. კეს. სწავლ. 15,35 და სხვ.

ქართულ **ბორგ-** (<საერთოქართველური ***ბორგ-**) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება სვანური (ლენტეხური) **ბორგ-**. საერთოქართველური ***ბორგ-** ძირის რედუქციის საფეხურს ***ბṛგ-** კანონზომიერად შეესატყვისება ბალსზემოური **ბჷრგ-** (შესატყვისობისათვის საერთოქართველური ***ṛ** : სვანური **ჷრ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94-104).

ქართული **ბორგ-** და სვანური **ბორგ-/ბჷრგ-** ძირების შესაძლო კავშირი დაუშვა გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 66). ***ბორგ-** არქეტიპი უნდა აღდგეს საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 58).

***ბოძ-**

ქართ. **ბოძ-** **ბოძ**-ებ-ა; სა-**ბოძ**-ვ-არ-ი ...

სვან. **ბოჯ-** **ბოჯ** «ძაღლის ლუკმა»

დასტურდება ძველ ქართულში: ნიჭითა და **ბოძითა** განგამდიდრნე, H-341 694; სასახლენი ადგილნი და საქულბაგენი მკჳდრად ნებიერობით **გჳბოძნა** მირიანს და ყმათა მისთა, გურგანელის წარწ.; რამეთუ ყოველთა დღეთა ერთი ნაწილი **მიბოძის**, A-199 114r,22-23a; მისცეს ... ოქრობეჭედი განძისა ორასორმეოცდაათხისა დრაჰკნისაჲ, ჩიმიშკისა **ბოძებული** იოვანესდა, იოვ. და ეფთ. 31,1 და სხვ.

ქართულ **ბოძ-** (<***ბოძ-**) ძირს შეესატყვისება სვანური **ბოჯ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა.

***ბრ-**

ქართ. **ბრ-** **ბრ**-უნ-ვ-ა; **ბრ**-უ; **ბრ**-იალ-ი ...
მეგრ. **ბურ-** **ბურ**-ინ-ი «ტრიალით ტყორცნა»; ვ-ო-**ბურ**-ინ-უ-ა «ვისვრი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: **ბრუჲ** დაესხმინ თავს, A-92 270; რომელთა ზომისა უმეტესითა მით ჴმამაღლობით სრულიად ჴმაჲ მიეღის, ანუ თუალთა **ებრუმეტეს** ძალისა მხედველთა ბრწყინვალებასა მზისასა, A-92 211v,8-12; დაუდგეს თუალნი მამათა და **ბრუნვენ** შვილნი, უდაბნ. მრავალთ. 111v; სარგებელ ექმნეს **ბრუქცეულთა** და მწყუდნართა, შატბ. კრებ. 130,6-7 და სხვ.

მეგრული **ბურ-** შეესატყვისება ქართულ **ბრ-** ძირს.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 498). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღდგება ***ბრ-** არქეტიპი (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 58).

დაისმის საკითხი ***ბრ-** და ***ბორ-** არქეტიპთა ურთიერთმიმართების შესახებ.

***ბრაგ-**

ქართ. **ბრაგ-** **ბრაგ**-უნ-ი «ხმაური» ...
მეგრ. **ბურგ-** **ბურგ**-ონ-ი «ბრაგუნი; ხმაური»; ი-**ბუ**-ბ-**რგ**-ონ-ჷნ-ქ «ვხმაურობ» ...

არ დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში.

ქართულ **ბრაგ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბურგ-** (<***ბრუგ-**<***ბროგ-**).

ლაზური ექვივალენტი გამოვლენილი არ არის.

სვანური **ბჷრგჷნ-** `ნასესხები უნდა იყოს მეგრულიდან.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 499). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღდგება ***ბრაგ-** არქეტიპი (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 58).

***ბრგ-**

ქართ. **ბრგ-** **ბრგ**-ე
სვან. **ბჷგ-/ბგ-** **ბჷგ**-ი «მაგარი»; ლი-**ბგ**-ი «გამაგრება»; ხჾ-ა-**ბგ**-ე «ვამაგრებ»; ნა-**ბგ**-ი «სიმაგრე» ...

არ არის დადასტურებული ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ბრგე** კაცი შუენიერად მოსრული».

***ბრ̥გ**- საერთოქართველური არქეტიპიდან მომდინარეობს სვანური **ბჷგ**- (<***ბიგ**-<***ბრ̥გ**-) და **ბგ**-, სადაც საერთოქართველური ***რ̥** სონანტის რეფლექსი დაკარგულია.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირეს და საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე ***ბრ̥გ**- არქეტიპი აღადგინეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 99).

***ბრდღჳ̂**-

ქართ. **ბრდღჳ̂**- ნა-**ბრდღუ**-ენ-ი «ბუმბული»; **ბრდღვ**-ნ-ა ...

მეგრ. **ბურდღ**- გო-**ბურდღ**-ონ-უ-ა «გაბრდღვნა»; **ბურდღ**-ა «ფრინველის ბუმბული» ...

ლაზ. **ბრდღ-/ბუნდღ**- **ბურდღ**-ა/**ბუნდღ**-ა «ფრინველის ბუმბული»; ო-**ბურდღ**-ოლ-უ/ო-**ბუნდღ**-ოლ-უ «ბრდღვნა»; **ბუნდღ**-ოლ-უფ-ს «ბრტყვნის» ...

გვხვდება ძველ ქართულში: იგინი განახლდენ ძლიერებითა მათითა და აღიმკვნენ ახლითა **ნაბრდღუენითა**, ვითარცა ორბნი, ესაია 40,31 J.

მეგრული **ბურდღ**- და ლაზ. **ბურდღ**- ძირები ზუსტად შეესატყვისება ქართულ **ბრდღ**- (<***ბრ̥დღ**-) ძირს (შესატყვისობისათვის საერთოქართველური ***რ̥** : ქართ. **რ** : მეგრ. **ურ** : ლაზ. **ურ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94-104).

**ბურდღ**- ზმნური ძირისაგან არის ნაწარმოები მეგრ. **ბურდღ**-ა, ლაზ. **ბურდღ**-ა/**ბუნდღ**-ა. ასიმილაციის გზით **ბურდღა**>**ბუნდღა** (იხ. ჟღენტი 1953, 124). **ბურდღა** ქართული ენის დასავლურ დიალექტებში მეგრულიდანაა ნასესხები (ჩიქობავა 1938, 101; შდრ.: ЭСКЯ, 54). ეს სიტყვა დასტურდება არა მარტო იმერულში, არამედ გურულშიც (შდრ.: ჩიქობავა 1938, 101).

ქართული, მეგრული და ლაზური ზმნური ძირები ერთმანეთს შეუპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 54); მეგრული **ბურდღ**-ა და ლაზური **ბურდღ**-ა — არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 101). გ. კლიმოვმა ქართულზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ბრ̥დღჳ̂რ̥**- და ***ბურდღა** არქეტიპები (ЭСКЯ, 54-55; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 59).

***ბრდღჳ̂ენ**-

ქართ. **ბრდღუენ**- **ბრდღუენ**-ა «განრისხება»; **იბრდღუენ**-ს «მრისხანებს» ...

მეგრ. **ბურდღინ-** **ბურდღინ**-ი «ბურტყუნი; ბუზღუნი»; **ბუ-ბ-რდღინ**-უნ-ქ «ვბურტყუნებ; ვბუზღუნებ»; **ბურდღინ**-ა «ბუზღუნა (დათვი)» ...
ლაზ. **ბუნდღინ-** **ბუნდღინ**-ი «ბუზღუნი» ...

გვხვდება ძველ ქართულ ძეგლებში: ხოლო მან განიწყო გული და **იბრდღუენდა** მისთჳს, შუშ. 4,29; მეფისა თქუმაჲ მსგავს არს **ბრდღუ-ენასა** ლომისასა, იგავნი 19,12 O; ლომსა **ბრდღუენით** უნდა ზედამისლ-ვად მისსა, A-689 282r,4-5a და სხვ.

ქართულ **ბრდღუენ-** (<***ბრ̥დღუ̂ენ-**) ფორმას კანონზომიერად შეე-სატყვისება მეგრული **ბურდღინ-** და ლაზური **ბუნდღინ-** (<**ბურდღინ-**). (შესატყვისობისათვის საერთოქართველური ***რ̥** : მეგრ. **ურ** : ლაზ. **ურ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94-104; ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** პოზიციური შესატყვისობისათვის იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128). ლაზურში **ბურდღინ->ბუდღინ-** ასიმილაციით (ამ ტიპის ასიმილაციის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 124).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერ-თიანობის ხანისათვის ***ბრ̥დღუ̂ინ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 54; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 59).

***ბრეგ-**

ქართ. **ბრეგ-** **ბრეგ**-ა «დარტყმა»; **ბრიგ**-ა «დაარტყა»
ლაზ. **ბრანგ-** ო-**ბრაგალ**-უ/ო-**ბრანგალ**-უ «ხმაური; უაზრო ლაპარაკი; ბოდვა; რახუნი»
სვან. **ბრეგ-** **ბრეგ-** ლა-ხ-**ბრეგ**-ე «დარტყმა»

ქართულ **ბრეგ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ბრაგ-/ბრანგ-** (**ბრანგ-** ძირში **ნ** განვითარებულია; ამ მოვლენის შესახებ ჟღენტი 1953, 99) და სვანური **ბრეგ-**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე ***ბრეგ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 19).

***ბრეგ-**

ქართ. **ბრეგ-** **ბრეგ**-ი «ბორცვი; შემაღლებული ადგილი»
მეგრ. **რაგ-** **რაგ**-ა «ბორცვი» (ტოპონ.); «ფერდობი» (ტოპონ.)

ქართულ **ბრეგ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რაგ-** (<***ბრაგ-** ტ. გუდავას მიერ დადგენილი წესის მიხედვით, იხ. გუდავა 1979, 81-88).

მასალა შეაპირისპირა პ. ცხადაიამ (ცხადაია 1998a, 136).

***ბრეწ-/ბრიწ-**

ქართ. **ფრეწ-/ფრიწ- ფრეწ**-ს; **ფრიწ**-ა (ძვ. ქართ.); **ფხრეწ**-ა; ნა-**ფხრეწ**-ი ...

მეგრ. **ბურიწ-/ბირწ- ბურიწ**-უნ-ს/**ბირიწ**-უნ-ს «ფხრეწს»; დო-**ბირიწ**-უ «დაფხრიწა»; გო-**ბირიწ**-ერ-ი «დაფხრეწილი» და სხვ.

ლაზ. **ბრაწ-/ბრუწ-/ბრიწ-** ო-**ბრუწ**-უ/ო-**ბრიწ**-უ «დახევა; დაფხრეწა»; **ბრაწ**-ელ-ი «დახეული; დაფხრეწილი»; დო-**ბრუწ**-უ «დაიხა»; **ბრიწ**-უფ «ვხევ»; დო-**ბრიწ**-ი «დავხიე»; ე-**ბრუწ**-ე «დაიხა»; **ბრიწ**-ერ-ი «დახეული» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ყოველნი, რომელნი აღმოსცენდენ, ვითარცა ეკალნი, და სხუანი, ვითარცა **მონაფრეწნი** სანთლისანი, ყოველნი, II მეფ. 23,6 O; ყოველნი, რომელნი აღმოსცენდენ, ვითარცა ეკალნი, და სხუანი, ვითარცა **გამონაფრეწნი** სანთლისანი, იქვე 23,6 J; **განვფრიწე** ნახევარი მისი და ნახევარი იგი მოვიბლარდნე, ონოფრ. 38.

ახალ ქართულში **ხ** განვითარებულია.

ქართული **ფრეწ-** (<***ბრეწ-**) ფორმის კანონზომიერი შესატყვისია ლაზური **ბრაწ-**.

მეგრული **ბურიწ-** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ფრიწ-** (<***ბრიწ-**) ფორმას. მეგრულში **უ** განვითარებულია. **ხ**მოვნის ტემბრი **ბ**-ს მეზობლობითაა შეპირობებული.

ლაზური **ბრიწ-** ქართულ **ფრიწ**-ს შეესატყვისება. რაც შეეხება **ბრუწ-** ფორმას (დო-**ბრუწ**-უ/ე-**ბრუწ**-უ და მისთ.), იგი საერთოქართველური ***ფრწ-** (<***ბრ̥წ-**) ნულოვანი გახმოვანების საფეხურის შესატყვისს წარმოადგენს (შდრ.: ქართ. **დრკ-ა** (<***დრ̥კა**) : ლაზ. **დურკ**-უ).

ქართველურ ენათა მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 255). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ფრიწ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 190; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 66).

***ბრტყ-**

ქართ. **ბრტყ- ბრტყ**-ელ-ი; სი-**ბრტყ**-ე ...

მეგრ. **ბირტყ- ბირტყ**-ა «ბრტყელი»

გვხვდება ძველ ქართულში: თჳსი სარტყელი ორად განაპო, რომელი-იგი იყო **ბრტყელ** და გრძელ, A-689 227v,33-35b; სცემდეს მახჳლითა **იბრტყივ,** პარხლ. მრავალთ. 437v,27-28a; ოთხი მტკაველი იყო **სიბრტყე** მათი, Jer.-24 183v,8-9 და სხვ.

გვხვდება **ტყრპელ-** ვარიანტიც, რომელიც ასიმილაციური გამკვეთრებისა და მეტათეზისის შედეგად არის მიღებული: რაჲთა/აჩუენოს, რამეთუ **ტყრპელსა** მას ფართოსა გზასა ტანჯვაჲ აქუს, ვინაჲ-იგი იშუების სულელობაჲ, უდაბნ. მრავალთ. 81r და სხვ.

ქართულ **ბრტყ-**(<***ბრ̥ტყ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბირტყ-** (საერთოქართველური ***r̥** სონანტის რეფლექსებისათვის მეგრულსა და ლაზურში იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94-95).

მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 67; Klimov 1998, 19).

***ბრტყუ̂-**

ქართ. **ბრტყვ-** **ბრტყვ**-ნ-ი-ს; გა-ვ-**ბრტყვ**-ენ-ი; **ბრტყვ**-ნ-ა ...

მეგრ. **ბურტყ-** **ბურტყ**-ონ-უ-ა «ბრტყვნა»; **ბურტყ**-ონ-უნ-ს «ბრტყვნის» და სხვ.

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება **ბრტკუნა** «ფრინველის გაპუწკვა (გაბუწვა, გაპუწვა)». იგი **ბრტყუნ-** (/**ბრტყუენ-**) ფორმის ვარიანტია.

მეგრული **ბურტყონ-** კანონზომიერად შეესატყვისება **ბრტყუნ-** (<***ბრ̥ტყ̂უნ̥-**) ფუძეს. საფიქრებელია, **-ენ/-ნ** სუფიქსს წარმოადგენდეს.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 134).

***ბრძ-**

ქართ. **ბრძ-** ჰ-**ბრძ**-ავ-ს; **ბრძ**-ოლ-ა ...

მეგრ. **ბურჯ-** ვ-უ-**ბურჯ**-უ-ან-ქ «ვეჭიდავები; ვებღლარძუნები»; **ბურჯ**-აფ-ი «ჭიდაობა; ბღლარძუნი»; მუნო-**ბურჯ**-აფ-ი «id.»: ი-**ბურჯ**-უ «იშფოთა» ...

**ბრძ-** ძირისაგან ნაწარმოებ ფორმებს ძველ ქართულში აქვთ როგორც «ბრძოლის», ისე «შეჭიდების, შერკინების» მნიშვნელობები (ძვ. ქართ. ლექსიკ. 36): **გბრძოდიან** შენ და ვერ გძლონ, იერ. 1,19 OJ; იგინი **მბრძვანედ** მე, ფსალმ. 119,7 ა; გესმოდიან **ბრძოლანი** და შფოთნი, ლ. 21,9 (ხანმ.); უცხოთესლნი იგი **ებრძოლნეს** ისრაიტელ-თა, I მეფ. 31,1 O; მკდომად ღმრთისა დაგუადგინენით დღეს, ჵ მღდელთმოძღუარნო, და ანგელოზთა **გუაბრძოლებთ** ღამე ყოველ, კლარჯ. მრავალთ. 233,43-44; ვიდრე არღა ზრზენადი იგი გულისთქუმათაჲ მათ **ბრძოლილ** იყო, სინ. მრავალთ. 101,34 და სხვ.

მეგრული **ბურჯ**- ზუსტი ფონემური შესატყვისია ***ბრძ**- ზმნური ძირისა. მეგრულში **ურ** მიმდევრობა ასახავს ***რ̥** სონანტს (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94-104).

ლაზური ექვივალენტი ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის.

არ არის ცნობილი ამ ძირის სვანური შესატყვისიც. სამეცნიერო ლიტერატურაში გამოთქმული ვარაუდი **ბრძ**- ქართულ ძირთან სვანური ლი-**ბორგ**-ელ/ლი-**ბგ̥რგ**-ელ («ჭიდაობა») ზმნის **ბრგ**- ძირის დაკავშირების შესახებ (Schmidt 1962, 99; ЭСКЯ, 53; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 97) არაა დამაჯერებელი (მაჭავარიანი 1965, 66).

მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1926, 51).

***ბრ̥ძ**- არქეტიპი აღდგება ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (შდრ.: ЭСКЯ, 53).

***ბრწამლ-**

ქართ. **ბრწამლ- ბრწამლ**-ი

[მეგრ. **ბურწუმელ- ბურწუმელ**-ი «ბრწამლი» (სულხან-საბა)]

ლაზ. **პურწუმოლ- პურწუმოლ**-ი/**პურწუმბოლ**-ი «ეკალღიჭი»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: შეჭამა მახჳლმან **ბრწამლი** შენი, იერ. 46,14 (გელ.); ქოჩი ერთი **ბრწამლისა**, ქართლ. ცხოვრ. I 83,1.

**ბურწუმელ**-ი, რომელიც სულხან-საბას ლექსიკონში გვხვდება, აშკარად მეგრულიდან არის ნასესხები. ასევე მეგრულიდან არის ნასესხები **ბურწუმელა**, **კურწუმელა**, **ყურწუმელა**, რომლებიც დადასტურებულია იმერულსა და ლეჩხუმურ დიალექტებში.

***ბრ̥წამლ**- ამოსავალ ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება, ერთი მხრივ, ქართული **ბრწამლ**-, მეორე მხრივ, — მეგრული **ბურწუმელ**- (შესატყვისობისათვის ***რ̥** : მეგრული **ურ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94-104; **ა>ო>უ მ** თანხმოვნის მეზობლობაში — იხ. მაჭავარიანი 1958, 265-276; გასარკვევია **ლ** : **ელ** სეგმენტთა მიმართების საკითხი).

ლაზური **ბურწუმოლ->პურწუმოლ**- (**ბ>პ** მომდევნო **წ**-სთან აბრუპტიული ასიმილაციის შედეგად; ***რ̥** : **ურ**; **ა>ო>უ**; ***ლ̥** : **ოლ<ორ**).

სვანური ექვივალენტი ჯერჯერობით გამოვლენილი არაა.

ქართული **ბრწამლ**- და [მეგრული] **ბურწუმელ**- შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1915a, II 830; III 938); ლაზური მასალა მოიხმო ბ. გიგინეიშვილმა (გიგინეიშვილი 1982, 120).

***ბრ̥წამლ**- არქეტიპი აღდგება ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (გიგინეიშვილი 1982, 120).

***ბუგ-**

ქართ. **ბუგ-** **ბუგ**-რ-ი; **ბუგ**-რ-იან-ი; **ბუგ**-რ-ებრ-ი ...

სვან. **ბუგ-** **ბუგჳ**-ირ «ყვავილი» (დაავადება)

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **ბუგრ** რაჲმე,– იტყჳს,– არსო ცოდვაჲ, A-162 184r,2b; მე მოვაწინე შენ ზედა უცხოთა **ბუგრებრთა** ნათესავთა, ეზეკ. 28,7 (გელ.); უკუეთუ შვეს ძე **ბუგრიანი**, დამთხეველი სისხლსა და მოქმედი ცოდვასა, ეზეკ. 18,10 (გელ.); რაჲთა არა ყოველნი **ბუგრიან-ყვეს**, A-162 184r,3-4b და მისთ.

**ბუგრ-** სიტყვასთან დაკავშირებით სულხან-საბა წერს: «საღმრთო წერილში ბილწების მოქმედად სწერია, კარაბადინში მსხმო რამე რამე მუწუკად, ვითნი ყვავილისა და წითელას სენთა უხმობენ».

ქართული **ბუგ-** ძირის შესატყვისი ჩანს სვანური **ბუგჳ<ბუგ** (**ჳ** განვითარებულია ძირისეული **უ** ხმოვნის ზეგავლენით, შდრ.: **შუკჳ** <**შუკ**).

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის ***ბუგ-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich, 1987, 33).

***ბუდ-**

ქართ. **ბუდ-** **ბუდ**-ე

სვან. **ბუდ-/ბიდ-** **ბუდ/ბიდ** «vulva»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში «ბუდის, სათავსის, კალაპოტის» მნიშვნელობებით: რომელი აღფრინდის **ბუდეთაგან**, იგავნი 27,8 O; კუალად იყვნენ წარტყუენულ, ვითარცა ბელეკონნი და ვითარცა რკო, რაჟამს გამოვარდის **ბუდისაგან**, ესაია 6,13 J; თუალნი მისნი წარმოსცჳვენ **ბუდეთაგან**, ზაქ. 14,12 J; შთაკრიბეს ყოველი იგი ქარტაჲ, რომელსა ეწერა ყოველი ცოდვაჲ ავაზაკისაჲ მის ერთკერძოსა მას **ბუდესა** სასწორისასა, მამ. სწავლ. 295,20-21; რომელსა შინა დედალი ვერცა რაჲ მფრინველი **იბუდებს**, შიო და ევაგრე 229,13 და სხვ.

სვანური **ბუდ** შეიძლება მივიჩნიოთ ქართული **ბუდ-** ძირის კანონზომიერ შესატყვისად. სვანურში **ე** აუსლაუტში დაკარგულია (ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1949, 98). **ბიდ<ბüდ<ბუდ** (იხ. ЭСКЯ, 54).

მეგრულსა და სვანურში ამ ძირის კანონზომიერი შესატყვისები გამოვლენილი არაა.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა და საერთო-ქართველური ფუძე-ენის დონეზე ***ბუდე-** აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 54).

***ბუზ-**

ქართ. **ბუზ-/ბზუ-** **ბუზ**-ი; **ბზუ**-ი-ს; **ბზუ**-ილ-ი ...

მეგრ. **ბუზ-** **ბუზ**-ინ-ი «კუილი» ...

ლაზ. **ბუზ-** **ბუზ**-ალ-ა «ბზუილი» ...

სვან. **ბუზ-/ბზუ-** **ბუზ**-ულ «ბუზი»; **ბზ**-ულ «ბზუილი»; **ბზ**-ულ-ი «ბზუ-ის» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: მოჳდა მკალი და **ბუზჳ**, ფსალმ. 104,34; მუმლად და **ბუზუად** და ძეძუად უწოდდეს სულსა კაცისასა ყოფად, იოან. სახ. განმ. I 15,7-8; არა შჭამნეთ **ბუზჳ** და მსგავსნი მისნი, ლევ. 11,22 (გელ.); არა შჭამოთ, რამეთუ საძაგელ არს: ... **ბუზი** და მსგავსი მისი, ლევ. 11,18 O და სხვ.

ქართულ **ბუზ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბუზ-**, ლაზური **ბუზ-** და სვანური **ბუზ-**. ქართული **ბზუ**-ილ-ი და სვანური ლი-**ბზ**-ულ («ბზუილი») უთუოდ უკავშირდება სახელურ **ბუზ-** ძირს (ЭСКЯ, 51).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 51). მისი აზრით, ***ბზუ-** არქეტიპი უნდა აღდგეს ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 64).

***ბურ-**

ქართ. **ბურ-** და-**ბურ**-ვ-ა; და-**ბურ**-ვ-ილ-ი ...

მეგრ. **ბურ-** **ბურ**-უ-ა «დაფარება»; **ბურ**-უნ-ს «აფარებს»; ქი-გი-ო-**ბურ**-უ «დააფარა» ...

ლაზ. **ბურ-** ო-**ბურ**-უ «დაკერება»; ბურ-ომ «ვკერავ»; დო-**ბურ**-ი «შევკერე»; **ბურ**-ა-ს «დააკეროს»; გე-**ბურ**-ელ-ი «დაკერებული» ...

სვან. **ბურ-** მჷ-**ბჟრ** «ბნელი»; ლი-**ბურ**-ე «დაბნელება»; ლჷ-ჲ-**ბურ**-ჷნ «დაბნელდა»; ჩჷ-ეს-**ბჟრ**-ი «დაბნელდება» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ერთი ოდენ ფსიათი აქუნდა, ნახევარი ეგო ქუეშეთ და ნახევარი **ებურა** ზედაჲთ, A-1105 205r; მოიღეს ... მაშკები იგი ტყავებისა ვერძთაჲსაჲ ენდროჲსფერი და **ბურვილი** ტყავებისა მის სიავისათაჲ და სხუათა მათ სახურველები იგი, გამოსლვ. 39,20 O; ჰქმნე **გარდასაბურველი** თმისაჲ **საბურველად** კარვისა მის, ათერთმეტი **საბურველი** უქმნე მას, იქვე 26,7 O და სხვ.

ქართულ **ბურ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბურ-**, ლაზური **ბურ-** და სვანური **ბურ-**. ლაზურში მომხდარია მნიშვნელობის გადაწევა.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (Климов 1960, 24). მანვე საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა ***ბურ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 55).

***ბურდ-**

ქართ. **ბურდ-** **ბურდ**-ვ-ა «აწეწვა; აშლა»; და-**ბურდ**-ვ-ა «id.»; **ბურდ**-ავ-ს; და-**ბურდ**-ა; და-**ბურდ**-ულ-ი ...

სვან. **ბჶრდ-** ლი-**ბჶრდ**-ე «დაბურდვა»; ლი-**ბურდ**-ალ-ი (ბქვ.) «აშლილი»; ი-**ბჶრდ**-ალ-ი «იშლება; იბურდება»; ლუ-**ბჶრდ**-ე «აბურდული»; ჟი ხ-ე-**ბჶრდ**-ი «აეშლება; აებურდება» ...

ქართული **ბურდ-** ძირის კანონზომიერი სვანური შესატყვისი ჩანს **ბჶრდ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 18).

***ბურს-**

ქართ. **ბურს-** **ბურს**-ალ-ი «ბრლარძუნი; უწესოდ ჭიდაობა; აყალმაყალი»; **ბრუს**-ალ-ი «რისამე გარშემო ბრუნვა» ...

მეგრ. **ბურს-** მითო-**ბურს**-აფ-ი «შეჯახება; ხმაური; დარტყმა»; მი-თ-ვ-ი-**ბურს**-ან-ქ «ვეჯახები; ვხმაურობ»; მი-შა-**ბურს**-უ-ა «ტრიალი; ბრუნვა» ...

ქართული ენის დიალექტებში (იმერული, გურული, რაჭული) დასტურდება **ბურს-** ძირი (**ბრუს-**<**ბურს-** მეტათეზისის შედეგად), რომლის შესატყვისი უნდა იყოს **ბურს-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 18).

***ბურტყლ-**

ქართ. **ბურტყლ-** **ბურტყლ**-ი

მეგრ. **ბუტყუ-** **ბუტყუ** «რბილი»

გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «სხვილი ბუმბული».

მეგრული **ბუტყუ** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ბურტყლ-** (<***ბურტყლ̥-**) ფორმას (შდრ.: **თხამლ-** : **თხომუ**).

სვანური **ბინტყ**-ილ («ბუმბული») ნასესხები ჩანს.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ქართულზანური ერთიანობის დონისათვის ***ბურტყლ̥-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 55).

***ბურღ-**

ქართ. **ბურღ-** **ბურღ**-ავ-ა-ი «ფართოფოთლებიანი ბალახი»; **ბურღ**-ვ-ელ-ა «დიდფოთლებიანი ბალახი»

მეგრ. **ბურღ-** **ბურღ**-ი «ხშირფოთლებიანი ტყის მცენარე»

ლაზ. **ბურღ-** **ბურღ**-ი «ხშირფოთლებიანი ტყის მცენარე»

ქართული ენის დიალექტებში გვხვდება **ბურღ-ავ-ა-ი** (გურ.) «ფართოფოთლებიანი ბალახეული მცენარე»; **ბურღ-ვ-ელ-ი** (იმერ.) «ბუერა»; **ფურღ-ვ-ენ-ა** «ფართოფოთლებიანი მცენარე»; **ფურღ-უნ-ა** (ქართლ.) «ფართოფოთლებიანი მცენარე» ...

ქართული **ბურღ-** (**ფურღ-**<**ბურღ-** დაყრუების შედეგად) ძირის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **ბურღ-** და ლაზური **ბურღ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 18).

***ბურცხ-**

ქართ. **ბურცხ-** **ბურცხ**-ალ-ა «სარეველა»

მეგრ. **ბურჩხ-** **ბურჩხ**-ი «სარეველა»

ლაზ. **ბურჩხ-** **ბურჩხ**-ი «სარეველა»

ქართული ენის დიალექტებში (იმერული, გურული) დასტურდება **ბურცხ**-ალ-ა «სარეველა».

**ბურცხ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისი არის მეგრული **ბურჩხ-** და ლაზური **ბურჩხ-**.

**ბურჩხა** გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «ბეცუნა». იგი მეგრულიდან უნდა იყოს ნასესხები (შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 66).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ო. კახაძემ (კახაძე 1987, 168-169). ***ბურცხ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 21).

***ბურძგ-**

ქართ. **ბურძგ-** ა-**ბურძგ**-ნ-ა (თმისა); ი-**ბურძგ**-ნ-ებ-ა (თმა) ...

მეგრ. **ბუძგ-/ბიძგ-** **ბუძგ**-უ-ა/**ბიძგ**-უ-ა «გაბურძგნა (თმისა)» ...

ლაზ. **ბუძგ-** ო-**ბუძგ**-უ/ო-**ბუძგ**-ინ-უ «გაბურძგნა (თმისა)»; **ბუძგ-უ** «იბურძგნება (თმა)»; **ბუძგ**-ინ-ერ-ი «გაბურძგნული» ...

ქართულ **ბურძგ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბუძგ-** და ლაზური **ბუძგ-** (<***ბურძგ-**). მეგრულის ზოგ ფორმაში მომხდარია **უ**>**ი** პროცესი (**ბუძგ-**>**ბიძგ-**).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 256); ქართული ექვივალენტი გამოავლინა და ქარ-

თულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ბურძგ**- და **ბურძგა**- არქეტი-პები აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1973, 361).

***ბუტკ**-

ქართ. **ბუტკ**-/**ფუტკ**- **ბუტკ**-ო; გამო-**ბუტკ**-ოვ-ა; **ფუტკ**-არ-ი ...
ლაზ. **ბუტკ**- **ბუტკ**-ა «ფურცელი; ფოთოლი»; **ბუტკ**-უჯ-ი «ფუტკარი»

გვხვდება ძველ ქართულში: უკუეთუ აღაყუავნე **ბუტკოვანებაჲ**, თარგმ. ქებ. ქებ. 403,13; ტევანი **გამობუტკოვის**, ქებ. ქებ. 1,13 O; ტევნად **გამობუტკოვნილად** ქრისტესა სახელ-სდებს, თარგმ. ქებ. ქებ. 379,15-16; მომადგეს მე, ვითარცა **ფუტკარნი**, ფსალმ. 117,12; მივედ **ფუტკრისა** და ისწავე, ვითარ იგი მოქმედ არს, იგავნი 6,8 O და სხვ.

ლაზური **ბუტკ**-ა («ფურცელი») ფუძის **ბუტკ**- ძირი კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ბუტკ**- ძირს.

გ. კლიმოვმა მიუთითა, რომ **ბუტკ**- ძირს უნდა უკავშირდებოდეს **ფუტკ-არ**- (<***ბუტკ-არ**-) ფუძე, რაც აღდგება ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ქართულ **ფუტკ-არ**- და ლაზურ **ბუტკ-უჯ**- ფუძეთა შეპირისპირების შედეგად (ЭСКЯ, 56). ქართულში მოხდა თავკიდური ბ-ს დაყრუება (შდრ.: **ფერ ქ**-<**ბერ ქ**-).

ლაზური ფუძის აუსლაუტში **რ**>**ჯ** (ამ მოვლენის შესახებ იხ. Марр 1909a, 3-4), რაც მეორეული, მაგრამ საკმაოდ ძველი მოვლენაა. როგორც გ. კლიმოვმა მიუთითა, აჭარულში შემონახულია ლაზურიდან ნასესხები **ბუტკ-ურ-ა** («ვაზის სახეობა»), რომელიც ამ ფუძეს შეიცავს და რომლის აუსლაუტში **რ** თანხმოვანია დაცული (ЭСКЯ, 56).

თანამედროვე მეგრულში **ფუტკ-არ**- ფუძის კანონზომიერი შესატყვისი წარმოდგენილი არ არის, მაგრამ ისტორიულად რომ უნდა არსებულიყო, ამას მოწმობს ლეჩხუმის მიკროტოპონიმი **ბუტკურიშ**-ი, რომელიც **ბუტკ-ურ**- ფუძეს შეიცავს (**ბუტკ-ურ-იშ-ი** ეტიმოლოგიურად: «ფუტკრისა») (იხ. ЭСКЯ, 56). ეს ლეჩხუმური ტოპონიმი მეგრული წარმომავლობისად უნდა ვცნოთ.

ქართული და ლაზური ფორმები შეაპირისპირეს ნ. მარმა (Марр 1909a, 071; Марр 1912a, 31) და არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 115; 136). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ბუტკა**- და ***ბუტკარ**- არქეტიპები (ЭСКЯ, 56; შდრ.: Марр 1912a, 31; ჩიქობავა 1938, 115; ჩიქობავა 1942, 179).

***ბუყ-**

ქართ. **ბუყ-** **ბუყ**-ვ-ნ-ა «უშნოდ ჭამა»; ი-**ბუყ**-ნ-ებ-ა «უშნოდ ჭამს» ...

მეგრ. **ბუჸ-** **ბუჸ**-ონ-უ-ა «უშნოდ ჭამა»

**ბუყ**-ვ-ნ-ა დასტურდება ქართული ენის გურულ დიალექტში.

ქართული **ბუყ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **ბუჸ-**.

მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 225).

***ბუჩჳ-**

ქართ. **ბუჩ-** **ბუჩ**-ვ-ა «მაგრად დარტყმა»; **ბუჩ**-ა-ობ-ა «რქით დაჯახება; რქენა» ...

სვან. **ბუცქ-/ბცქ-** ლი-**ბუცქ**-უნ-ე «თავის მაგრად დარტყმა»; ხჳ-ა-**ბცქ**-უნ-ე «ვურტყამ თავით»; ლო-**ხ**-**ბუცქ**-უნ «დავარტყი»; ლო-**ხ**-**ბუცქ**-ჳნ-ი «დავარტყამ» ...

ქართული ენის იმერულ დიალექტში დასტურდება **ბუჩვა**. ქართლურსა და ფშაურ დიალექტებში **ბუჩაობა** ნიშნავს «საქონლის რქით რჩოლას» (ღლონტი 1974, 97).

ქართული **ბუჩ-** (<***ბუჩჳ-**) ძირის კანონზომიერი შესატყვისია სვანური **ბუცქ-** (<***ბუცქჳ-**. ***ჩქჳ**>**ცქჳ** თ. გამყრელიძის წესის მიხედვით მოხდა; იხ. გამყრელიძე 1959. **ბცქ-**<**ბუცქ-**).

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა.

***ბლაჳ-**

ქართ. **ბლავ-** **ბლავ**-ილ-ი; **ბლავ**-ი-ს ...

სვან. **ბლუ-** ჯა̈ნ **ბლჳ** «ხარი ბლავის»; ლი-**ბლჳ**-ლ-ი «ბლავილი»

ქართულ **ბლავ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ბლჳ-** (<***ბლაჳ-**).

მასალა შეაპირისპირა ი. ქერქაძემ (ქერქაძე 1974, 12). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის ენის დონისათვის აღადგინა ***ბლაჳ-** არქეტიპი (Klimov 1998, 22).

***ბღლარძ-**

ქართ. **ბღლარძ-/ბღლაძ-** **ბღლარძ**-უნ-ი/**ბღლაძ**-უნ-ი ...

მეგრ. **ღურჯ-/ღურჟ-** **ღურჯ**-ოლ-აფ-ა/**ღურჟ**-ოლ-აფ-ა «ბღლარძუნი; მოხვევა»; ვ-ა-**ღურჯ**-ოლ-უ-ქ/ვ-ა-**ღურჟ**-ოლ-უ-ქ «ვებღლარძუნები, ვეხვევი (ვისმე)»; ქჷ-გჷ-ვ-ა-**ღურჯ**-ოლ-ი/ქჷ-გჷ-ვ-ა-**ღურჟ**-ოლ-ი «ვებღლარძუნე, მოვეხვიე (ვისმე)» ...

არ არის დადასტურებული ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ბღლარძუნი** უგვარი ჭიდებით თამაშობა».

**ბღლარძ-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია მეგრული **ღურჯ-/ღურჟ-**. ზანური არქეტიპი უნდა ყოფილიყო ***ბღლორჯ-**, რომლისგანაც მივიღეთ ***ბღლურჯ-** (თავკიდური **ბ**-ს გავლენით **ო უ**-დ იქცა). შემდგომ მოხდა **ბღ** კომპლექსის გამარტივება, რადგანაც მეგრულს **ბღ** მიმდევრობა ანლაუტში არ ახასიათებს (იხ. გუდავა, გამყრელიძე 1981, 208), და **ლ**-ს დაკარგვა: ***ბღლურჯ->ღურჯ-**. რაც შეეხება **ღურჟ**-ს, იგი **ღურჯ**-ის ვარიანტს წარმოადგენს.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 23).

***ბღნეჯ-/ბღნიჯ-**

ქართ. **ბღნეჯ-/ბღნიჯ-** **ბღნეჯ**-ა «შეწუხებული გამომეტყველების მიღება»

მეგრ. **ღინჯგ-** ი-**ღინჯგ**-ინ-ან-ს «იღრიჯება»; **ღინჯგ**-ინ-ი «ღრეჯა» ...

არ არის დადასტურებული უძველეს წერილობით ძეგლებში. გვხვდება საშუალ ქართულში: ახლოს მყოფი სიკვდილისა ჯდა და პირი **დაებღნიჯა**, ვეფხისტყ. 268,2; იზახდიან პირსა **ბღნეჯით**, იქვე 950,3.

სულხან-საბა ამ სიტყვას ასე განმარტავს: «ავად პირის დაღრენა».

მეგრული **ღინჯგ-** კანონზომიერად შეესატყვისება ***ბღn̥ჯ-** ფორმას, რომელიც ***ბღნეჯ-** ზმნის პასივის წყვეტილის III პირის ფორმას წარმოადგენდა (იხ. გიგინეიშვილი 1979a, 79-80). თავკიდურა **ბ** დაკარგულია თანხმოვნის, ან თანხმოვანთა კომპლექსის წინ ტ. გუდავას წესის მიხედვით (გუდავა 1979, 81-88). მეგრულში **ინ** მიმდევრობა ***n̥** სონანტის რეფლექსია (გიგინეიშვილი 1979a, 80).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ***ბღn̥ჯ-** არქეტიპი აღადგინა ბ. გიგინეიშვილმა (გიგინეიშვილი 1979a, 80).

***ბღორ-**

ქართ. **ბღორ-** **ბღორ**-ო «გამოქვაბული»

სვან. **ბღერ-** **ბღერ** «დიდი ხვრელი»

ქართული ენის გურულ დიალექტში დასტურდება **ბღორ**-ო «გამოქვაბული» (არის **ბოღრო** ფორმაც, რომელიც მეტათეზისის შედეგად უნდა იყოს მიღებული).

ქართული **ბღორ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს სვანური **ბღერ**, მიღებული ***ბღöრ** ფორმის დეუმლაუტიზაციის შედეგად.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1980b, 72).

# გ

***გ-**

ქართ. **გ-** (მეორე ობიექტური პირის პრეფიქსი) **გ**-ა-ქუ-ს; წარ-**გ**-ი-ყვ-ან-ებ-ს ...

მეგრ. **გ-**/**რ-** (მეორე ობიექტური პირის პრეფიქსი) **გ**-ი-ღ-უ «გაქვს»; **რ**-კითხ-უ «გკითხა»; **რ**-ჭ-უნ-ს «გწვავს» ...

ლაზ. **გ-** (მეორე ობიექტური პირის პრეფიქსი) **გ**-ი-ღ-უ-ნ «გაქვს»; **გ**-კითხ-უ «გკითხა»; **გ**-ჭ-უმ-ს «გწვავს» ...

სვან. **ჯ-** (მეორე ობიექტური პირის პრეფიქსი) **ჯ**-ა-ლატ «გიყვარს»; **ჯ**-ი-რ-ი «გყავს» ...

**გ-** პრეფიქსი გვხვდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: არა **ალმოგიკითხავსა**, რაჲ-იგი ყო დავით? მ. 12,3; შეინანეთ და **გრწმენინ** სახარებისაჲ, მრკ. 1,15 და სხვ.

მეგრულში წარმოდგენილია **გ-** და **რ-** ალომორფები. **რ-** მიღებულია **გ**-საგან პოზიციურად (იხ. ჩიქობავა 1936, 98; როგავა 1949, 505).

ლაზურში გვაქვს **გ-**, რომელიც ქართულ **გ**-ს შეესატყვისება.

სვანურში ***გ**-ს შესატყვისად გვაქვს **ჯ-** (Müller 1885, 200; Deeters 1930, 28), რომელიც მიღებულია **გ**-საგან **ი** და **ე** ხმოვნების წინ და შემდგომ უნიფიკაციის გზით გავრცელდა.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 364). საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***გ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 57).

***გ-**

ქართ. **გ-** აღ-**გ**-ებ-ა; მო-**გ**-ებ-ა; მი-**გ**-ებ-ა; წარ-**გ**-ებ-ა; და-**გ**-ებ-ა «მომზადება»; ჰ-**გ**-იე-ს «არის, არსებობს»; ჩა-**გ**-ებ-ა; გან-**გ**-ებ-ა ...

მეგრ. **გ-** **გ**-აფ-ა «შენება»; **გ**-აფ-ილ-ი «აშენებული»; **გ**-აფ-ა, მო-**გ**-აფ-ა «ჩამოცმა (ბეჭდისა); მგ-მო-**გ**-გ «მაცვია»; **გ**-აფ-ა, დო-**გ**-აფ-ა «დაფენა; დაგება; ღომის ქვაბიდან ამოღება»; **გ**-აფ-ა, ილა-**გ**-აფ-ა «ჩადება»; ალა-**გ**-აფ-ა «id.»; ალა-**გ**-აფ-ირ-ი «ჩადებული»;

**გ**-აფ-ა, გინო-**გ**-აფ-ა «გადახდა; მიგება»; **გ**-აფ-ილ-ი «გადახდილი; მიცემული»; ო-**გ**-აფ-ურ-ი «ხარკი»; **გ**-აფ-ა «პოვნა; მოგება; შეძენა»; ქ-მი-ვ-**გ**-ი «მოვიგე» და სხვ.

ლაზ. **გ-** ო-**გ**-აფ-უ «აშენება; მოგება; შეძენა»; მო-ვ-ო-**გ**-უმ «ვაშენებ»; მო-ვ-ო-**გ**-ი «ავაგე; ავაშენე»; მო-ვ-ო-**გ**-აფ «ვიძენ; ვიგებ»; ო-ქობ-ა-**გ**-ი-თ «შევხვდით ერთმანეთს»; მე-მა-**გ**-უ «შეხვედრა» ...

სვან. **გ-** ლგ-**გ** «დგას; არის»; გ**გ**-ემ «დგამს; აშენებს»; ლგ-**გ**-ემ «აშენებული» ...

როგორც ვხედავთ, **გ-** ძირისაგან მრავალი ფუძე არის წარმოქმნილი ქართულსა და მეგრულში, ნაკლებ პროდუქტულია ეს ძირი ლაზურში, სვანურში კი **გ-** ძირისაგან ნაწარმოები თითო-ოროლა ფუძე თუ დასტურდება.

ქართველურ ენებში წარმოდგენილ ფუძეთა კავშირი ერთმანეთთან უდავოა. როგორც ჩანს, ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის უკვე გვქონდა **-ებ** თემის ნიშნით წარმოქმნილი ***გ-ებ-** ფუძე (შდრ.: ქართ. **გ-ებ-** : მეგრ. **გ-აფ-**: ლაზ. **გ-აფ-** (იხ. ЭСКЯ, 57-58).

ქართული მო-**გ**-ებ-ა : მეგრ. მო-**გ**-აფ-ა : ლაზ. მო-**გ**-უ «მოიგო»; ქართული წა-**გ**-ებ-ა, და-**გ**-ებ-ა, ა-**გ**-ებ-ა, გა-**გ**-ებ-ა და შესაბამისი მეგრული და ლაზური ფორმები ერთმანეთს არნ. ჩიქობავამ დაუკავშირა (ჩიქობავა 1938, 257; იხ. აგრეთვე ЭСКЯ, 57-58).

ქართული ჰ-**გ**-იე-ს და სვანური ლგ-**გ** შეაპირისპირა გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 86). ამ დაკავშირების სასარგებლოდ მეტყველებს ძველი ქართული ენის მონაცემებიც: ქრისტე უკუნისამდე **ეგოს**, ი. 12,34 DE; შდრ.: **დგეს** C (შდრ.: თოფურია 1942b, 149; ქავთარაძე 1954, 155; Deeters 1930, 133-134; Schmidt 1962, 104-105; ЭСКЯ, 70-71). თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა მოიხმეს აგრეთვე სვანური ლი-**გ**-ემ «შენება», გ**გ**-ემ, ა-**გ**-ემ «დგამს; აშენებს» (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 208, მაჭავარიანი 1965, 86).

რამდენადაც ***გ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისები ყველა ქართველურ ენაშია გამოვლენილი, ეს არქეტიპი უნდა აღდგეს საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 69-70; შდრ.: ЭСКЯ, 57).

***გ-**

ქართ. **გ-** ე-**გ**-ე; ი-**გ**-ი; ე-**გ**-რე; ე-**გ**-რე-თ-ი და სხვ.

სვან. **ჯ-** ე-**ჯ**-ა «იგი»; ე-**ჯ**-ი-ӓრ «ისინი» ...

გვხვდება ძველ ქართულ ენაში: უფალსა მაგისსა ხუჭმს **ეგე**, მრკ. 11,3 (ხანმ.); ხრქუა მას: ილუაწე **ეგე**, ლ. 10,35 (ხანმ.); ნუ ხაყენებთ მაგათ, რამეთუ **ეგევითართაჲ** არს სასუფეველი ცათაჲ, მ. 19,14 (ხანმ.); მრკ. 10,14 (ხანმ.); ლ. 18,16 (ხანმ.); სიტყუათა ღმრთისათა ხისწავებდეს, **ეგევითარი** იგი ხუფროჲს გონიერ არს, ხანმ. მრავალთ. 8ar,21a-3b და სხვ.

ქართულ **გ**- ნაცვალსახელურ ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ჯ**- (<*გ-).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ფ. ბოპმა (Bopp 1846, 327; იხ. აგრეთვე Цагарели 1872, 10; Erckert 1895, 292). საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***გ**- და ***ე-გ**- არქეტიპები (ЭСКЯ, 57; 78).

***გაბ-/გბ-**

ქართ. **გბ-** **გბ**-ობ-ა; შე-**გბ**-ობ-ა; **გბ**-ოლ-ვ-ა; შე-**გბ**-ოლ-ვ-ა; მ-**გბ**-არ-ი; **გბ**-ოლ-ვ-ილ-ი; უ-მ-**გბ**-არ-ი; უ-**გბ**-ოლ-ვ-ელ-ი; სა-**გბ**-ოლ-ვ-ელ-ი ...

მეგრ. **გიბ-** **გიბ**-უ-ა «ხარშვა (აბრეშუმის ძაფისა)»; **გიბ**-უნ-ს ,,ხარშავს»; ნა-**გიბ**-ა «ნახარში» ...

ლაზ. **გუბ-/გიბ-/ჯიბ-** ო-**გუბ**-უ/ო-**გიბ**-უ «ხარშვა»; ბ-**გუბ**-უმ «ვხარშავ»; ბ-**გუბ**-ი «მოვხარშე»; **გუბ**-ერ-ი/**გიბ**-ერ-ი «მოხარშული»; უ-**გუბ**-უ «მოუხარშავი» ...

სვან. **ჯäბ-/ჯბ-** ლი-**ჯäბ** «ხარშვა»; ხ<sup></sup>ჳ-ა-**ჯბ**-ი «ვხარშავ»; ონ-**ჯäბ** «მოვხარშე»; მჷ-**ჯäბ** «მოხარშული» ...

**გბ-** ძირისაგან ნაწარმოები ფორმები დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: შეადგ ქუაბი ეგე დიდი და **უგბე** ნუ რაჲ **საგბოლველი** ძეთა მაგათ წინაწარმეტყუელთასა, IV მეფ. 4,38 O; ღაწუნი მისნი, ვითარცა ფიალთანი სულნელთანი, რომელნი აღმოაცენებენ ნელსაცხებელსა **გბოლვილსა**, ქებ. ქებ. 5,13 O და სხვ.

ქართულში ***გაბ**- რედუცირებულია **-ობ**, **-ოლ**, **-ა** ხმოვნებით დაწყებულ სუფიქსთა ზეგავლენით.

***გაბ-** ძირის ზუსტი ფონემური შესატყვისები წარმოდგენილია მეგრულში, ლაზურსა და სვანურში. მეგრული **გიბ**-<***გუბ**-<***გობ**- (**ა**-ს შესატყვისი **ო** მეგრულში **ბ**-ს მეზობლად **უ**-დ იქცა; ამ მოვლენის შესახებ იხ. მაჭავარიანი 1958, 265-276). შემდგომ **უ**>**ი** (იხ. გუდავა 1960, 119-122).

ლაზურში გვაქვს **გუბ-** (<***გობ-**), **გიბ-** (<**გუბ-**) და **ჯიბ-** (<**გიბ-**) ვარიანტები ათინურისათვის დამახასიათებელი პროცესის შედეგად არის მიღებული (ჩიქობავა 1936, 26).

სვანურში **ჯäბ-**<***გäბ-**. შემდგომ რედუქციის შედეგად მივიღეთ **ჯბ-** ვარიანტი.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1926, 203); არნ. ჩიქობავამ დაიმოწმა ათინური დიალექტის **ჯიბ-** ვარიანტი (ჩიქობავა 1938, 265-266). ***გაბ-/გბ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 58).

***გაჳ-/გჳ-**

ქართ. **გავ-/გვ-** ჰ-**გავ**-ს, ჰ-**გვ**-ან-დ-ა ...

მეგრ. **გ-/გუ-** **გ**-უნ-ა «მსგავსება»; გ-უ-**გ**-ჷ «ჰგავს; ჩანს» ნო-**გუ**-ვე-ნ-ია «ჰგვანებია; ნამგვანება» ...

ლაზ. **გ-** ნ-უ-**გ**-ამ-ს «ჰგავს; ჩანს»; ნ-უ-**ნგ**-ამ-ს «id.»; ნ-უ-**ნგ**-აფ «ჰგავხარ»; მე-გ-ი-**ნგ**-აფ-ს «გგავს» ...

სვან. **გჳ-** მუ-**გჳ**-იდ «მსგავსი»; ლი-მ-**გჳ**-ი «დამსგავსება»; მე-**გჳ**-ი «თანაბარი; ტოლი» ...

**გავ-** ძირისაგან წარმოქმნილი ფორმები დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ოდეს იხილნე ყრმანი ჩჩჳლნი და მათ შორის წესი, რომელი **ჰგავნ** ბერთა სიკეთითა საიდუმლოთა ღმრთისათა, **ჰგვანედ**, თუ ჭაბუკმან აჯობოს, პარხლ. მრავალთ. 788,14-19a; ეკალი მისი **ჰგავს** ზღჳსა გრძლაბსა, შატბ. კრებ. 183,3; **შეხგვანდა** მისა, რაჲთა პირველად მკუდარნი აღადგინნეს, ხანმ. მრავალთ. 8br,2-4a და სხვ.

მეგრული **გჳ-** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **გავ-** ძირს (**გუ-**<***გუჳ-**<***გოჳ-** გ. მაჭავარიანის მიერ დადგენილი წესის მიხედვით; — იხ. მაჭავარიანი 1958, 265-276); შემდგომ **გუ-**>**გჷ**-: ვ-**გუ**-ქ «ვგავარ» (სენაკ.); ბ-**გჷ**-ქ «id.» (ზუგდ.-სამურზ.). **გ**-უნ-ა («მსგავსება») წარმოგვიდგენს **გვ-ან-** ფუძის კანონზომიერ ფონემურ შესატყვისს: **გვ-ან-** : ***გვ-ონ-**>**გ-უნ-** (შდრ.: ЭСКЯ, 61).

ლაზურში გვაქვს **გ-** (<***გჳ-**) ძირი და ქართულისა და მეგრულისაგან განსხვავებული სუფიქსი, თუმცა ზოგჯერ ლაზურში თავს იჩენს ქართულისა და მეგრულის შესატყვისი ფუძეც: ნ-უ-მ-**გ-უნ**-ს (**გ-უნ-** ფუძეა, შდრ.: ქართ. **გვ-ან-**; მეგრ. **გ-უნ-**), ან ნ-უ-მ-**გ-უმ**-ს (იხ. Марр 1910, 133) «ჩანს; ჰგავს».

სვანური **გჳ-** (მუ-**გჳ**-იდ «მსგავსი») უნდა წარმოადგენდეს ქართული **გავ-/გვ-** ძირის შესატყვისს (იხ. Schmidt 1962, 99). საფიქრებე-

ლია, **ხ-ა-ჯეშ** «ჰგავს» ზმნის ძირი, აგრეთვე **ჯონ-** (მ-ა-**ჯონ** «მსგავსი») არ იყოს კავშირში ქართულ **გავ-/გვ-**, მეგრულ **გუ-/გ-** და ლაზურ **გ-** (<**გუ-**) ძირებთან (შდრ.: მ. ჯანაშვილი, apud Erckert 1895, 292).

ქართული **გავ-/გვ-** და მეგრ. **გ-** ერთმანეთთან ვ. თოფურიამ დააკავშირა (თოფურია 1926, 203); ლაზური **გ-** ძირი მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 258); სვანური **გჟ-** (მუ-**გჟ**-იდ «მსგავსი»; ლი-მ-**გჟ**-ი «დამსგავსება») ექვივალენტი კ.ჰ. შმიდტმა გამოავლინა (Schmidt 1962, 99). ***გაჟ-/გჟ-** არქეტიპი აღდგება საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 71-72; შდრ.: ЭСКЯ, 58; 61).

***გაჟ-/გჟ-**

ქართ. **გავ-/გევ-/გვ-** **გვ**-ა; გან-**გვ**-ა; გან-**გავ**-ე; სა-**გვ**-ელ-ი «ცოცხი»; ნა-**გევ**-ი ...

სვან. **ნგჲჟ-/ნგ-** ლა-**ნგჲჟ** «ცოცხი»; ლე-**ნგ**-ულ-ი «სანაგვე» ...

გვხვდება ძველ ქართულში: მტუერი, რომელი **აგავის** ქარმან პირისაგან ქუეყანისა, ფსალმ. 1,4 ა; **გამოგავა** იგი სამოსლითა თჳსითა, ლიმონ. 43,15; უბრძანეს მას **გამოგვაჲ** ღუემლისაჲ, ლიმონ. 43,12; **განგავე** სახლი შენი სკორისაგან, მამ. სწავლ. 273,7 დაუმალნეს მას ღუემლისა **საგველნი**, ლიმონ. 43,10-11 და სხვ.

ქართული **გავ-/გვ-** ძირს შეესატყვისება სვანური **ნგჲჟ-/ნგ-** (<**ნგჲჟ-**).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 18).

***გალ-**

ქართ. **გალ-** ა-**გან-გალ**-ობ-ა «საბავშვო თამაში»

სვან. **გალ-** **გან-გალ** «ცოდნა»

ქართული **გან-გალ-** (<***გალ-გალ-**) ფუძის შესატყვისი ჩანს სვანური **გან-გალ-** (<***გალ-გალ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1981, 97).

***გალ-/გლ-**

ქართ. **გალ-/გლ-** და-**გალ**-ა «დაამტვრია»; მო-**გალ**-ა «id.»; **გლ**-ა «დამტვრევა» ...

სვან. **გილ-/გლ-** ლი-**გლ**-ე «დამტვრევა»; **გილ**-ე «ამტვრევს»; ა-**გლ**-ჷრ-ე «ამსხვრევს»; ნა-**გილ** «ნამტვრევი»; ლე-ცლ-ჷრ-ჴლ-დ-ლე-**გლ**-ჷრ-ჴლ-იდ «დასაგლეჯ-დასახევად» ...

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: **დავგალნე** იგინი და არღარა აღემართნენ, II მეფ. 22,39 O; **მოჰგალო** ამისგან წულილად და დასდვა იგი წინაშე საწამებელთასა, გამოსლვ. 30,36 O; მოიღე შენ კუერი ლეღჳსაჲ და **მოგალე** და და-იდევ წყლულებასა შენსა, ესაია 38,21 J და სხვ.

ქართულ **გალ-/გლ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **გილ-/გლ-** ძირი.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1942a, 971). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა ***გლ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 63).

***გან-**

ქართ. **გან-/გა-** **გან**-ვიდ-ა; **გან**-ა-ძ-ო; **გა**-რე; **გა**-რე-მო; **გა**-მო ...
მეგრ. **გო-** **გო**-გ-ი-მორძგვ-ა-ს «გაგიმარჯოს»; **გო**-ხორცქ-უ «გასკდა» ...
ლაზ. **გო-** **გო**-ვ-უ-ლურ «მიმოვდივარ»; **გო**-კუნცხინუ «გაიღვიძა»; **გო**-წო-კიდეს «ჩამოჰკიდეს»; **გო**-შა-ტკოჩუ «გადააგდო»; **გო**-ლუ-ჭკადუნ «მიჭედილი აქვს» ...

ძველ ქართულში გაბატონებულია **გან-** ზმნისწინი: მოვიდეს შეწევ-ნაჲ მაღლით და თანაგეყოს ყოველთავე შინა საქმეთა თქუენთა და ყოველივე ძნელოვანი **განგიადვილოს**, Jer.-12 320v,10-13; აზნაურებითა მით, რომლითა ქრისტემან ჩუენ **განგუააზნაურნა**, მტკიცედ დეგით, გალატ. 5,1; ტაპაკსა ზედა ზეთითა შესუარული შექმნეს იგი, შეწიროს იგი, გულარძნილი იგი, მსხუერპლი **განატეხთაჲ**, შესაწირავი სულად სულნელად ღმრთისა, ლევ. 6,14 O და სხვ.

ამავე დროს ძველ ქართულ სამწერლო ენაში საკმაოდ ადრე დასტურდება **გა-** ვარიანტი, რომელიც **გან-** ზმნისწინისაგან მომდინარეობს (სარჯველაძე 1975, 188-189). **გა-** ვარიანტი გაბატონებულია ახალ ქართულ სალიტერატურო ენასა და დიალექტებში. **გან-** ზმნისწინის **გა-** ვარიანტი გამოვლინდება მწერლობამდელი ქართულის ისეთ ფორმებში, როგორიცაა: **გა-მო**<***გან-მო**; **გა-რე**<***გან-რე**.

სავარაუდოა, **გა-** არსებულიყო ჯერ კიდევ ქართულ-ზანურის ერთიანობის ხანაში. **გო-**, რომელიც გვხვდება მეგრულსა და ლაზურში, ქართული **გა-** პრევერბის კანონზომიერი შესატყვისია. თუმცა არც ის გამოირიცხება, რომ მეგრული **გო-**, ისე როგორც ლაზური **გო-**, მომდინარეობდეს ***გონ-** ფორმისაგან გაცვეთის გზით, ისე როგორც ქართული **გა-**<**გან-**.

მეგრული **გალე**, ლაზური **გალე** ქართულიდანაა ნასესხები (<**გარე**) (შდრ.: Цагарели 1880, 29; მ. წერეთელი 1959, 81; ЭСКЯ, 59).

ქართული და მეგრული ფორმები ერთმანეთთან ჰ. ჭარაიამ დააკავშირა (ჭარაია 1896, I , 51; ჭარაია 1918, 69); ლაზური ექვივალენტი გ. დეეტერსმა გამოავლინა (Deeters 1930, 14). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***გა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 59).

***გან-/გენ-/გნ-**

ქართ. **გან-/გენ-/გნ-** **გან**-ი; სა-**გან**-ი; შე-ვ-ი-**გენ**; შე-**გნ**-ებ-ა ...

მეგრ. **გინ-/გჷნ-** ვ-ი-**გინ**-ენ-ქ «ვიგებ; ვცნობ»; ქ-ი-ბ-**გჷნ**-ი «გავიგე»; ქ-ი-**გინ**-უ «გაიგო» ...

ლაზ. **გნ-** ო-**გნ**-უ «მიხვედრა»; ო-**გნ**-აფ-უ «გაგონება; გაგება; ცოდნის მიღება; გრძნობა; შენიშვნა»; ნ-ა-**გნ**-უ «მიხვდა»; ვ-ო-**გნ**-ი «მივხვდი» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: განმავსო მე, ვითარცა **განი** ისრითა, გოდ. იერ. 3,12 OJ; ვითარცა ისარი, განტყორცებული **განსა**, განაპის აერი და მუნვე შეირწყჳს, სიბრძნ. 5,12 და სხვ.

ქართული **გან-/გნ-** ძირის შესატყვისებია მეგრული **გინ-/გნ-** და ლაზ. **გინ-**(<***გონ-**).

სვანური ექვივალენტი არ არის ჯერჯერობით გამოვლენილი (შდრ.: ЭСКЯ, 63). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***გნ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 63).

***განგლ-**

ქართ. **განგლ-** ამო-**განგვლ**-ა; ამო-ი-**განგლ**-ა; ამო-**განგლ**-ულ-ი ...

მეგრ. **გინგოლ-** ე-შა-**გინგოლ**-უ-ა «ამოსვრა»; ე-შა-**გინგოლ**-უ «ამოისვარა»; ეშა-**გინგოლ**-ირ-ი «ამოსვრილი» ...

ლაზ. **გინგილ-** **გინგილ**-ი «ჟღვინტლი; წვინტლი»; **გინგილ**-ონ-ი «ჟღვინტლიანი; წვინტლიანი» ...

არ არის გამოვლენილი ძველი ქართული ენის ძეგლებში; არ დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში. გვხვდება თანამედროვე ქართულ სალიტერატურო ენაში, დიალექტებში.

ქართული **განგლ-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისი არის მეგრული **გინგოლ-** და ლაზური **გინგილ-**. ქართული **ა**-ს შესატყვისად მეგრულსა და ლაზურში **ი**-ს გამოვლენა პოზიციურად აიხსნება (წინაენისმიერ თანხმოვანთა წინა პოზიციაში შესატყვისობისათვის ქართ. **ა** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128). ***ლ̥** მეგრულში წარმოდგენილია **ოლ**, ხოლო ლაზურში **ილ** მიმდევრობით (***ლ̥**

სონანტის რეფლექსებისათვის მეგრულსა და ლაზურში იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 75-76).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 23); მანვე გამოავლინა ლაზური ექვივალენტი. ისმის კითხვა ქართულ **გინგლ-** («ჭუჭყი; მწვირე) ფორმასთან მიმართების შესახებ.

***გარ-**

ქართ. **გარ-** მო-ნა-**გარ**-ი «ნაშოვნი»

მეგრ. **გორ-** **გორ**-უ-ა «ძებნა; პოვნა; ამორჩევა; გარჩევა»; **გორ**-აფ-ა «ძებნა; შოვნა»; გიშა-**გორ**-უ-ა «გამოძებნა; ამორჩევა; გარჩევა»; ბ-**გორ**-უნ-ქ «ვეძებ»; **გორ**-უ «მძებნელი»; **გორ**-ილ-ი «მოძებნილი» ...

ლაზ. **გორ-** ო-**გორ**-უ «ძებნა»; ბ-**გორ**-უმ «ვეძებ»; ბ-**გორ**-უმ «ვეძებ»; ბ-**გორ**-უმ «id.»; ბ-**გორ**-ი «ვეძებე; მოვძებნე» ...

**გარ-** ძირი ჯერჯერობით არ არის გამოვლენილი ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება «**მონაგარი** გარჯილობით ნაშოვნი».

ქართულ **გარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **გორ-** და ლაზური **გორ-**. მნიშვნელობათა სხვაობა არ უნდა იყოს დაბრკოლება ამ ფორმათა ერთმანეთთან დაკავშირებისათვის.

მეგრული და ლაზური ფორმები ერთმანეთთან არნ. ჩიქობავამ დააკავშირა (ჩიქობავა 1938, 265); ქართული ექვივალენტი ზ. სარჯველაძემ გამოავლინა (Sardschweladse 1985, 23).

***გენ-**

ქართ. **გენ-** **გენ**-ი «ხბო» (იმერ.); **გენ**-ვ-ა «ხბოს მიერ ძუძუს გამოწოვა» ...

მეგრ. **გან-**/**გენ-**/**გინ-** **გან**-უ-ა «წოვა»; **გენ**-ი/**გინ**-ი «ხბო»; ო-**გინ**-ე «სახბორე»...

ლაზ. **გენ-**/**ჯენ-** **გენ**-ი/**ჯენ**-ი «ხბო» ...

გურულსა და იმერულ დიალექტებში შემორჩენილია **გენ-** ძირი. საფიქრებელია, ეს ძირი საერთოქართულისათვის ყოფილიყო დამახასიათებელი (შდრ.: ჩიქობავა 1938, 84; Schmidt 1962, 100).

მეგრული **გან-** ზმნური ძირი კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **გენ-** ზმნურ ძირს.

მეგრულსა და ლაზურში **გენ-ი** («ხბო») მიღებულია **გან-** ფორმისაგან უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-

170). მეგრული **გინ**-ი<**გენ**-ი/**გან**-ი **ნ**-ს წინა პოზიციაში (ამ პოზიციური ხმოვანთმონაცვლეობის შესახებ იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

ლაზურის (ათინურის) **ჯენ**-ი<**გენ**-ი ათინურისათვის დამახასიათებელი **გ**>**ჯ** პროცესის შედეგად (ჩიქობავა 1936, 26).

სვანურში შესატყვისი ძირი გამოვლენილი არ არის. ვარაუდი ქართული **გენ**-, მეგრული **გან**-/**გენ**-, ლაზური **გენ**- ძირების სვანურ **ლუნ**- («ხბო») ძირთან კავშირის შესახებ (Schmidt 1962, 100; შდრ. ჩიქობავა 1938, 84) არ არის სარწმუნო ფონეტიკური ხასიათის დაბრკოლებათა გამო.

მეგრული და ლაზური ფორმები ერთმანეთთან დააკავშირეს ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 215) და არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 84). ქართული ექვივალენტი გამოავლინა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 225). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***გენ**- არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 59).

***გუ̂-**

ქართ. **გუ̂**-/**გვ**- (პირველი ობიექტური პირის ნიშანი მრავლობით რიცხვში) **გუ**-ი-ყუარ-ს; **გუ**-ი-ნ-ებ-ს; **გუ**-ა-ქუ-ს ... (ახ. ქართ. **გვ**-ი-ყვარ-ს; **გვ**-ი-ნდ-ა; **გვ**-ა-ქვ-ს ...)

სვან. **გუ̂**- (პირველი ობიექტური პირის ნიშანი მრავლობით რიცხვში) **გუ̂**-ა-ლӓტ «გვიყვარს (მე და შენ)»; **გუ̂**-ა-ჰუ̂დ-ი «გვაძლევს (მე და შენ)»; **გუ̂**-ა-ტხ-ე «გვაბრუნებს (მე და შენ)» და სხვ.

ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში **გუ**- მრავლობით რიცხვში პირველი ობიექტური პირის ნიშნის ერთ-ერთი ალომორფია: **მოგუცეს** ჩუენ უფალმან სასყიდელი შრომათა ჩუენთაჲ, აბოს წამ. 49,17-18; ზეცად აღმავალთა **გუექმნების** ჩუენ გზა, იქვე 52,29 და სხვ.

სრულიად უეჭველია, რომ ძველი ქართულის **გუ**- და **მ**- პრეფიქსები ისტორიამდელ ქართულში გამოხატავდნენ ინკლუზივ-ექსკლუზივის კატეგორიის მიხედვით დაპირისპირებას (Deeters 1930, 34; თოფურია 1931, 26; ონიანი 1978, 214-234).

ქართული **გუ**- პრეფიქსის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია სვანური **გუ̂**-. ზემოსვანურში, სადაც კარგად არის შემონახული ინკლუზივ-ექსკლუზივის კატეგორია, **გუ̂**- ინკლუზივს გამოხატავს. ქვემოსვანურში ინკლუზივ-ექსკლუზივის კატეგორია მოშლილია და **გუ̂**- პრეფიქსი პირველი ობიექტური პირის მრავლობით რიცხვს გამოხატავს (თოფურია 1931, 15 და შემდგ.; ონიანი 1978, 211-234).

როგორც ვ. თოფურიამ 1924 წელს მიუთითა, მეგრულსა და ლაზურში ქართული **გუ-** პრეფიქსის კანონზომიერი ექვივალენტი დაკარგულია (თოფურია 1931, 26). გაბატონებულია **მ-** პრეფიქსი.

ქართველურ ენათა მასალა შეპირისპირებულია გ. როზენის (Rosen 1847, 422), მ. ჯანაშვილის (იხ. Erckert 1895, 364), გ. დეეტერსის (Deeters 1930, 34), ვ. თოფურიას (თოფურია 1931, 26), ალ. ონიანის (ონიანი 1978, 211-234), ჰ. ფენრიხის (Fähnrich 1998a) და სხვათა ნაშრომებში.

ჩვენი აზრით, მართებულია საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის **გჵ-** არქეტიპის აღდგენა ინკლუზივის გამომხატველ პრეფიქსად (იხ. თოფურია 1931, 26; ონიანი 1978, 270; შდრ.: Deeters 1930, 34; ЭСКЯ, 60).

### *გჵ-

მეგრ. **გვ-** **გვ**-ან-აფ-ა/დღ-**გვ**-ან-აფ-ა «ჭმევა; გამოკვება; გასუქება»; ვ-ო-**გვ**-ან-უ-ან-ქ «ვაჭმევ; ვასუქებ»; ი-ბ-**გვ**-ან-უ-ან-ქ «ვსუქდები»; **გვ**-ან-აფ-ილ-ი «გამოკვებილი» ...

ლაზ. **გვ-** **გვ**-ან-ერ-ი «მსუქანი»

სვან. **გჵ-** ლი-ლ-**გჵ**-არ-ი «გასუქება»; ლუ-**გჵ**-არ «მსუქანი» ...

მეგრული **გვ-** და ლაზური **გვ-** ზმნური ძირების შესატყვისია სვანური **გჵ-**. ლაზურში ამ ძირისაგან ნაწარმოები ზმნის პირიანი ფორმები არ ჩანს, მაგრამ შემონახულია მიმღეობა **გვ**-ან-ერ-ი «მსუქანი; გამოკვებილი» (Марр 1910, 136), რაც თვალნათლივ მიუთითებს ადრე-ული ხანის ლაზურში პირიან ფორმათა არსებობის შესახებ. ასევე სვანურში ადრე არსებობდა ზმნის პირიანი ფორმები, რასაც ცხადყოფს **ლუ-გჵ-არ** («მსუქანი») მიმღეობა და ნამიმღეობარი საწყისი **ლი-ლ-გჵ-არ-ი**.

მეგრული **გვ-ან-**, ლაზური **გვ-ან-** და სვანური **გჵ-არ-** ფუძეები ერთმანეთს კ. ჰ. შმიდტმა დაუკავშირა (Schmidt 1962, 100). იგი მიიჩნევს, რომ ამ ფუძეებს უკავშირდება აგრეთვე ქართული **გუამ-**, რაც, ჩვენი აზრით, დამაჯერებელი არ არის.

### *გჵ-

ქართ. **გუ-** **გჳან** [**გუ**-ი-ან]; და-**გჳან**-ებ-ა [და-**გუ**-ი-ან-ებ-ა]; ა-**გვ**-ი-ან-ებ-ს ...

სვან. **გჵ-** ა-**გჵ**-ჴჵ-ი «აჩერებს; აყენებს»; ა-**გჵ**-ჴჵ-და «აჩერებდა; აყენებდა» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **გჳანად** ირწმუნე, მალიად სარწმუნო იყავ, A-1105 35r; მსწრაფლ ჯერ-არს ქმნაჲ

თითოეულისაჲ, ანუ **გუიანად**? Jer.-96 14r,22-24; ნუ **აგჳანებ**, მამაო, საქმესა ჩუენსა, მამ. ცხორებანი 288,34; **გჳანობისა** და სიმძიმისა ჩუენისათჳს ვიკმიით ცხენი, კაცისა აგებ. 153,13-14 და სხვ.

ქართული **გუიან**- ფორმის სვანურ **გჷ**- ძირთან შეპირისპირება გამოგვაყოფინებს **გჷ**- ძირსა და **-ი-ან** სუფიქსს (შდრ.: ძალ-**ი-ან**).

დაკავშირება პრობლემატურია (გასარკვევია სვანური **-ჴჷ** სუფიქსის (?) ფუნქცია).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardscweladse 1987, 18).

***გჷალ-**

ქართ. **გუალ-** **გუალ**-ვ-ა

მეგრ. **გოლ-** **გოლ**-ოფ-ა «გვალვა»; **გოლ**-ოფ-ან-ს «გვალვა დგება»; **გოლ**-ოფ-ირ-ი «გამხმარი» ...

**გუალ-** ძირი დადასტურებულია ძველ ქართულში: წელსა მას **გუალვისასა** არა ეშინოდის და არა მოაკლოს გამოღებად ნაყოფისა, იერ. 17,8 OJ; ვითარცა ღრუბელი წჳმისაჲ ჟამსა **გუალვისასა**, ისუ ზირ. 32,26 O; განკმელ არს და თანაშეკრულ მიწასა **გუალულსა**, Jer.-1 126v,30-32a და სხვ.

**გუალ**-ვ-ა თავისი სტრუქტურით საწყისი ჩანს (შდრ. **კნ-ვ-ა**, **ბარ-ვ-ა**, **კლ-ვ-ა** და მისთ.), რასაც მეგრული **გოლ-ოფ-ა** ფორმაც ადასტურებს.

ქართული **გუალ**- ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **გოლ-**. ***გჷოლ->გოლ-** (შდრ.: **თუალ-** : ***თჷოლ->თოლ-** და მისთ. განსხვავებული ახსნა იხ. Schmidt 1962, 100).

ლაზურსა და სვანურში კანონზომიერი ექვივალენტი გამოვლენილი არ არის (შდრ.: Schmidt 1962, 100).

ქართული და მეგრული ენების მასალა ერთმანეთს დაუკავშირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 218). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***გჷალ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 60).

***გჷალ-**

ქართ. **გუალ-** **გუალ**-ე «წადი; იარე»

სვან. **გჷა̈ლ-** **გჷა̈ლ**-ე/**გჷალ** «წადი; იარე»

გვხვდება ძველ ქართულ ენაში: მეგობარო, **აღ-რე-გუალე** ზემოკერძო, ლ. 14,10 (ხანმ.); **აღმოგუალე** ზემოკერძო, ლ. 14,10; **აღმოგუალეთ** ნავსა ამას, H-341 266; ლაზარე, აღდეგ და **გამოგუალე**, ი.

11,43 C; ჰრქუა მას უფალმან: **გუალე**, გარდავედ და აღმოიყვანე აჰრონ შენ თანა, გამოსლვ. 17,24 O; ჰრქუა უფალმან დავითს: **მიგუალე**, რამეთუ მიმიცემიან იგინი ჴელთა შენთა, II მეფ. 5,19 O და სხვ.

სვანურში წარმოდგენილია **გჳჱლე** (ბზმ.) და **გჳალ** (ლაშხ.) ფორმები (თოფურია 1941, 233). სვანური **გჳალ-** ქართული **გუალ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისი უნდა იყოს (ЭСКЯ, 60; შდრ.: თოფურია 1941, 233).

მეგრული და ლაზური ექვივალენტები ჯერჯერობით არ არის გამოვლენილი.

მასალა შეაპირისპირა და ***გჳალ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 60).

***გჳამ-**

ქართ. **გუამ-** **გუამ**-ი; **გუამ**-იერ-ი ...

სვან. **გჳჰმ-** **გჳჰმ** «მკერდი; ტანის წინა ნაწილი»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ყოველი **გუამი** შენი შთავარდებინ გეჰენიასა, მ. 5,29 (ხანმ.); 5,30 (ხანმ.); რომელიმე არს მათგანი გონებიერი და რომელიმე **გუამიერი**, კაცისა აგებ. 155,28; რომელი თაყუანის-სცემდეს ხატსა, თაყუანის-სცემს მას შინა გამოსახულისა მის **გუამოვნებასა**, მც. სჯ. 128,8-9; და **გუამუბანელი** იყოფვებინ, Jer.-3 149r,19 და სხვ.

ქართული **გუამ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **გჳჰმ**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1915, 850). ***გჳამ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 61).

***გუარ-**

ქართ. **გუარ-/გურ-** მი-ჰ-**გუარ**-ა; მი-**გურ**-ა; აღმო-**გურ**-ა ...

სვან. **გჳრ-** ლი-**გჳრ**-ი «(საქონლის საძოვარზე) გარეკვა; წაყვანა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: მეყსეულად **აღჰგუარა** ყრმაჲ, Jer.-3 48v,20-21; მე **აღმოგგუარო** ეგე შენ, შესაქმ. 42,37 O; აღიქუა იგი და **მიჰგუარა** დედასა თჳსსა, IV მეფ. 4,20 O; მე, ვითარცა კრავმან უმანკომან, **მიგურასა** ჩემსა დაკლვად არა ვაგრძენ, იერ. 11,19 OJ და სხვ.

ქართულ **გუარ-/გურ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვან. **გჳრ**-(<***გჳარ-**).

მასალა შეაპირისპირა და ***გჳარ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 33).

***გჳარდ-**

ქართ. **გუარდ-/გუერდ- გუერდ**-ი; ი-**გურდ**-ივ; მ-**გუარდ**-ლ

მეგრ. **გორდ- გორდ**-ა «ირიბი»; გითო-**გორდ**-ა «გამოზნექილი; გამოწეული»

გვხვდება ძველ ქართულში: მოვიდა აბენერ და დაჯდა **მგუარდლ** საულისა, I მეფ. 20,25 O; მიეგებვოდა მას იოაბ და მიაქცია იგი **მგუარდლკერძო**, II მეფ. 3,27 O; უჩუენნა ჴელნი და **გუერდნი**, ი. 20,20 დასდვა ღმერთმან განკჳრვებაჲ ადამს ზედა და დააძინა და მოიღო ერთი **გუერდთა** მისთა და აღავსო ჴორცითა მის წილ, შესაქ. 2,21 (მცხეთ.); არს **გუერდი** არა ფრიად მყაფარი, არამედ ზომიერად შთამრეცი, A-689 209v,29-31b და სხვ.

საფიქრებელია, რომ **მ-გუარდ-ლ-** ფუძემ შემოინახა ამ ძირის უძველესი სახე. **გუერდ-<გუარდ-** უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 198).

ქართული **გუარდ-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისი შემონახულია **გორდ**-ა ფუძეში. რაც შეეხება **გვერდ**-ს, რომელიც მეგრულსა და ლაზურში «ნახევრის» აღმნიშვნელად გვხვდება, იგი ნასესხები უნდა იყოს ქართულიდან (შდრ.: Марр 1909a, 070 ; ЭСКЯ, 62).

გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***გჳერდ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 62).

***გჳასₜ-/გუსₜ-**

ქართ. **გუას-/გუს-/ქუს-** სა-**გუას**-ალ-ი; სა-**გუს**-ალ-ი; სა-**ქუს**-ალ-ი; **ქს**-ოვ-ა; **ქს**-ელ-ი ...

მეგრ. **რშ-/შ- რშ**-უ-ალ-ა «ქსოვა»; **შ**-უ-ალ-ა «id »; დო-**რშ**-ვ-ილ-ი «მოქსოვილი»; ო-**შუ**-ალ-ი «საქსოვი» ...

ლაზ. **შვ-/შ-** ო-**შვ**-ალ-უ/ო-**შ**-უ «ქსოვა»; ფ-**შ**-უმ «ვქსოვ»; ო-**შვ**-ალ-ერ-ი «საქსოვი დაზგა» ...

სვან. **ჯიშ-/ჯშ-** ლი-**ჯიშ** «ქსოვა»; ნა-**ჯიშ**-ჳ «ნაქსოვი»; ხჳ-ა-**ჯშ**-ე «ვქსოვ»; ან-**ჯიშ** «მოქსოვა» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: უკუეთუ **დაქსოვო** შჳდი ესე კოწოლი თავისა ჩემისაჲ **საგუასალსა** თანა, მსაჯ. 16,13 (მცხეთ.), BD; **საგუასლსა** (გელ.); ანუ **საქუსალსა**, ანუ ფესუსა შინა, ანუ სელისათა შინა, ანუ მატყლისათა, ანუ ტყავსა შინა, ლევ. 13,48

(გელ.); **საგუასლსა** (მცხეთ.), AKB; კუერცხნი ასპიტთანი განტეხნეს და **ქსელსა** დედაზარდლისასა **ქსოვენ**, ესაია 59,5 J; იცის საქმე ოქროთა და ვეცხლითა, პილენძითა და რკინითა, ქვითა და ძელითა, და **ქსვა** მოწეულითა და იაკინთითა, II ნეშტ. 2,14 (მცხეთ.); არა თუ საქმართა მათ, რომელ არიან მსახურ ცხორებისა ჩუენისათჳს, და მათ ოდენ საჭმარ არს ცეცხლი, ვითარცა **ქსლის-ქსოვასა** და ხუროვებასა და ჭედასა და ქუეყანისსაქმესა, ექუს. დღეთ. (აბ.) 45,31-34 და სხვ.

ძველი ქართული ენის მონაცემთა მიხედვით ირკვევა, რომ ზმნური ძირია **გუას-**, ხოლო **გუს-** მისი რედუცირებული ალომორფია. **გუს-** >**ქუს-** ასიმილაციური დაყრუების შედეგად. **გუს-** ალომორფის შემდგომი რედუქციის შედეგად ***გს** მიმდევრობა უნდა მიგველო. **გს** ქართულისათვის არაკანონიკური კომპლექსია. ამიტომ მოხდა მისი დაძლევა: ***გს** იქცა **ქს** მიმდევრობად (თოფურია 1926, 209; Schmidt 1962, 138; ЭСКЯ, 67).

**ქს-** ფორმის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **რშ-** (შესატყვისობისათვის ქართ. **გ/ქ** : მეგრ. **რ** იხ. როგავა 1949, 505). **შ-** ალომორფი მიღებულია **რ**-ს დაკარგვის შედეგად.

**ქს-** ფორმას ასევე კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **რშ-**.

მეგრული **რშ-უ/შ-უ-**, ლაზური **შ-უ-** ფუძეთა ბოლოკიდურა **უ** ხმოვანი გვიჩვენებს, რომ მეგრული და ლაზური ფუძეები **ქს-ოვ-** ფუძეს შეესატყვისება და, შესაბამისად, **უ** ხმოვანი ქართული **ოვ** მიმდევრობის ექვივალენტს წარმოადგენს.

სვანური **ჯიშ-** ***გუს-/გს-** ძირის შესატყვისია. გასარკვევია **ი** ხმოვნის წარმომავლობა (თოფურია 1926; ЭСКЯ, 67). არაა გამორიცხული იგი აქცესიური კომპლექსის გასათიშავად იყოს გაჩენილი.

ქართული, მეგრული და სვანური ფორმები ერთმანეთს პ. ჭარაიამ დაუკავშირა (Чарая 1912, 25); ლაზური ექვივალენტი ვ. თოფურიამ გამოავლინა (თოფურია 1926, 209-210). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***გს-/გუს-** არქეტიპი (ЭСКЯ, 67; იხ. აგრეთვე ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 90).

***გჺელ-**

ქართ. **გუელ-** **გუელ**-ი; **გუელ**-თევზ-ი

მეგრ. **გვერ-/ნგვერ-** **გვერ**-ი/**ნგვერ**-ი «გველი»

ლაზ. **მგვერ-** **მგვერ-ი** «გველი»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით წყაროებში: თუ თევზსა ხითხოვდეს, **გუელი** ნუ მიხცესა, მ. 7,10 (ხანმ.); ამათ შინა არიან

მრავალნი განყოფანი, ვითარცასახედ: **გუელთევზი** და ვეშაპნი და სმორენე, ექუს. დღეთ. 97,24-25; ესე არს მათგანი, რომელი არა შჭამოთ: ... ბუზი და მსგავსი მისი, ბზიკი და მსგავსი მისი, **გუელისმბრძოლი** და მსგავსი მისი, ლევ. 11,22 O; ვინმცა შეიწყალა მსახრვალი **გუელცემული**, Jer.-12 114r,25-26 და სხვ.

ქართული **გუელ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **გვერ-** და ლაზური **მგვერ-** (<საერთოზანური ***გუარ-** ფორმისაგან უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170). მეგრულ **ნგვერ-** ფორმაში **ნ** განვითარებულია (ჟღენტი 1953, 99). ასევე განვითარებულია **მ** ლაზური ფორმის ანლაუტში.

შესატყვისი სვანური ძირი გამოვლენილი არ არის. სვანური **ჰიჯჷ**/**ჷიჯ** («გველი») ძირის ქართულ ძირთან დაკავშირება (თოფურია 1926, 203; ჩიქობავა 1938, 117; Schmidt 1962, 101; ЭСКЯ, 61-62) ფონეტიკური ხასიათის დაბრკოლებათა გამო დამაჯერებლად ვერ ჩაითვლება.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 28); ლაზური ექვივალენტი გ. დეეტერსმა გამოავლინა (Deeters 1926, 67). ***გუელ-** არქეტიპი აღდგება ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (შდრ.: ЭСКЯ, 61).

***გჷემ-**

ქართ. **გუემ-** **გუემ**-ს; **გუემ**-ა; **გუემ**-ულ-ი ...
მეგრ. **გამ-** **გამ**-უ-ა «ცემა»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: შოვრის ურაკპარაკთა მათთა **გგუემდენ** თქუენ, მ. 10,17 (ხანმ.); **გუემათა** და მხილებათა მოსციან სიბრძნჱ, იგავნი 29,14 O; რომელნი-იგი **გუემულ** იყვნეს, მრკ. 3,10 C; ცნა ჴორცთაგან, რამეთუ განიკურნა **გუემულებისაგან**, მრკ. 5,25 DE და სხვ.

ქართული **გუემ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **გამ-** (<***გჷამ-**) **უ**-ს დაკარგვის შედეგად.

მასალა შეაპირისპირა და ***გჷემ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 342).

***გჷიმ-**

ქართ. **გვიმ-** **გვიმ**-რ-ა
მეგრ. **გვიმ-** **გუიმ**-ორ-ა «გვიმრა»

დადასტურებული არ არის ჯერჯერობით ცნობილ წერილობით ძეგლებში.

არ არის გამორიცხული, **გუიმ-რა** შეიცავდეს **გჳიმ-** ძირსა და **-რ-ა** სუფიქსებს.

ქართული **გჳიმრა** ფუძის შესატყვისი შესაძლოა იყოს მეგრული **გვიმორა. გუიმარა/გუმარა** ფორმები მეგრულში ქართულიდანაა შეთვისებული.

სვანური **გჳიმბრა, გურიმბ** ქართულიდან ნასესხები ჩანს (შდრ.: Wardrop 1911, 604; Марр 1915, II, 836; ЭСКЯ, 62).

ქართული და მეგრული ენების მასალა პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII; 106). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***გჳიმრა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 62; Klimov 1998, 29; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 80).

***გზ-**

ქართ. **გზ-** **გზ**-ა; სა-**გზ**-ალ-ი; **გზ**-ავ-ნ-ა; მ-**გზ**-ავ-რ-ი ...

მეგრ. **ზ-/რზ-** **ზ**-ა «გზა»; ო-**რზ**-ოლ-ი «საგზალი» ...

ლაზ. **გზ-** **გზ**-ა «გზა»; ვ-ი-**გზ**-ალ-ამ «მივემგზავრები»; ო-**გზ**-ალ-უ/ო-**გზ**-არ-უ «სიარული»; ო-**გზ**-ალ-ონ-ი «საკაცე»; ი-**გზ**-ან-ან «მიდიან» და სხვ.

სვან. **ზ-** ლǝ̄-**ზ**-ი «წასვლა»; ლǝ̄-**ზ**-ი «წასასვლელი»; მǝ̄-**ზ**-ი «მიმსვლელი»; ნǝ̄-**ზ** «ნავალი» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ვრცელ არს **გზაჲ**, მ. 7,13 (ხანმ.); ღმერთმან, რომლისათჳს დაშუერით და მოხუედით აქა, მან წარჰმართა **გზავნაჲ** თქუენი, Sin.-6 36r; **მგზავრ** ეტყოდა მათ, მ. 20,17; მათთჳს თავს-ედვა მათ ესოდენი ჭირი **მგზავრობისაჲ**, Jer.-9 40r,31-32b; რომელსა აქუნდა პური **საგზლად** მამისა თჳსისა, შესაქმ. 45,23 O; რომელ არს **საგზაური**, A-86 80r,5-6 და სხვ.

ქართული **გზ-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისი არის წარმოდგენილი მეგრულის **ო-რზ-ოლ-** ფუძეში, რომელიც ქართული **სა-გზ-ალ-** ფუძის ზუსტი ექვივალენტია (კომბინატორული შესატყვისობისათვის ქართ. **გ** : მეგრ. **ზ** იხ. როგავა 1949, 505). თავკიდური **გ** თანხმოვნის ანლაუტში დაკარგვის შედეგად არის მიღებული **ზ**-ა («გზა»). მრავლობითი რიცხვის ფორმაში (**ზა-ლ-ეფ-ი** «გზები») **ლ** მეორეული, ფონეტიკური ჩანართია (იხ. გამყრელიძე 1959, 60; ЭСКЯ, 63; შდრ.: ჩიქობავა 1938, 39; 261; ჩიქობავა 1942, 13). ფუძე რომ ***გზ-**

ალ- ყოფილიყო, მეგრულში მის შესატყვისად ***ზ-ოლ-**(<***გზ-ოლ-**) გვექნებოდა და არა **ზ-ა**. ქართულ **ა**-ს მეგრულში ბოლოკიდურა პოზიციაში კანონზომიერად შეესატყვისება **ა** (იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25).

ლაზურში ***გზ-ა** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება **გზ-ა**. **გზ-ა-ლ-** (**ლ** ფონეტიკური ჩანართია) გვხვდება როგორც სახელურ, ისე ზმნურ დერივატებში.

სვანურში ***გზ-** კომპლექსის გამარტივების შედეგად **ზ-** მივიღეთ. **გ**-ს დაკარგვის საკომპენსაციოდ წინამავალი ხმოვანი დაგრძელდა (შდრ.: ქართ. **თქუ**-მ-ა : სვან. ლი̄-**ქუ̄**-ისგ; ქართ. **ვლთ**-ობ-ა : სვან. ნა̄-**თ**-ი «ნაწილი» და სხვ. იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 348; 352; შდრ.: ჩიქობავა 1938, 261).

ქართული **გზ-ა** და ლაზური **გზ-ა** ერთმანეთს გ. როზენმა დაუკავშირა (Rosen 1845, 33); დანარჩენი ქართული, მეგრული და ლაზური სახელური და ზმნური ფორმები შეაპირისპირეს ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 57) და ი. ყიფშიძემ ((Кипшидзе 1914, 395). სვანური ექვივალენტი გ. კლიმოვმა გამოავლინა (Климов 1960, 26). ჩვენი აზრით, ***გზ-** არქეტიპი უნდა აღდგეს საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 81; შდრ.: ЭСКЯ, 62; Klimov 1998, 30). ი. მელიქიშვილის აზრით, უნდა აღვადგინოთ ***გეზ-/გზ-** არქეტიპი (Melikischwili 1999).

***გიმ-**

მეგრ. **გიმ-/გჷმ-** **გიმ**-ე/**გჷმ**-ე «ქვემოთ»

სვან. **გიმ-** **გიმ** «მიწა»

მეგრული **გიმ-/გჷმ-** და სვანური **გიმ** ერთმანეთს კანონზომიერად შეესატყვისება.

მასალა შეაპირისპირა ქ. ლომთათიძემ (ლომთათიძე 1962, 254).

***გლ-**

ქართ. **გლ-** მ-**გლ**-ი-ან; ე-**გლ**-ოვ-ს; **გლ**-ოვ-ა ...

მეგრ. **რგ-** **რგ**-უ-ალ-ა «გლოვა»; ვ-ი-**რგ**-ჷნ-ქ «ვგლოვობ»; დი-ი-ბ-**რგ**-ე «ვიგლოვე»; ო-**რგ**-უ-ალ-ი «საგლოველი; სამგლოვიარო» ...

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: ნუ́რარაჲ **გგლიან**, უტე, მოკუდეს, შუშ. 10,6; არარას ზრუნვიდა ამისთჳს, არცა **ჰგლოდა**, ბრიტ. მრავალთ. 214r; ვაჲ თქუენდა, რომელნი ხიცინით აწ, რამეთუ **ხიგლოვდეთ**, ლ. 6,25 (ხანმ.); შთავიდე მე ძისა ჩემისა თანა **გლოვით**

ჯოჯოხეთა, შესაქმ. 37,35 O; მოიყვანა მიერ დედაკაცი ერთი ბრძენი და ჰრქუა: **მგლოვარედ** იპყარ თავი შენი და შეისხ სამოსელი **საგლოველი**, II მეფ. 14,2 O და სხვ.

ქართულ **გლ-** ზმნურ ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **რგ-** (<***გრ-** მეტათეზისის შედეგად; იხ. ЭСКЯ, 63).

ლაზურსა და სვანურში ამ ძირის კანონზომიერი რეფლექსები ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის (შდრ.: თოფურია 1926, 209; ჩიქობავა 1938, 259).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***გლო-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 63; შდრ.: Klimov 1998, 31).

***გლას-**

ქართ. **გლეს-/გლის-** **გლეს**-ა; **გლეს**-ს; **გლის**-ა; გან-**გლეს-ილ-ი** ...
მეგრ. **გილოს-** **გილოს**-უ-ა «გლესა»

გვხვდება ძველ ქართულ ენაში: **გლესის** ზედა **საგლესელსა** მკურნალისასა, შატბ. კრებ. 129,40; რომელნი მიდრეკილსა და დაცემად მიახლებულსა კედელსა გოზდენ და **გლესდენ**, **გლესითა** მით ვერ განამტკიცებენ მას, Jer.-32 118r,31-34b და სხვ.

ქართულ **გლეს-/გლის-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **გილოს**-(<***გლოს-**). მეგრული **გილოს-** ქართულისათვის გვავარაუდებინებს ***გლას-** ფორმის არსებობას.

ლაზურსა და სვანურში ამ ძირის რეფლექსები ჯერჯერობით უცნობია.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 26).

***გლაჯ-/გლეჯ-/გლიჯ-/გლჯ-**

ქართ. **გლეჯ-/გლიჯ-/გლჯ-** **გლეჯ**-ა; და-**გლეჯ**-ა; და-**გლიჯ**-ა ...
მეგრ. **გურჯ-** **გურჯ**-ონ-უ-ა «გლეჯა» ...

დამოწმებულია ძველ ქართულ ენაში: ზიდვიდეს წუერთა, **ჰგლეჯდეს** თმათა, A-1105 194v; ვერ ძალ-მიც უცხოთა ეკალთა **გლეჯად** ჴელითა ჩემითა, იქვე 308r; რაჲ არს კაცისა თანა მსგავსებაჲ ღმრთისაჲ: წუერნი, რომელ **დაიგლიჯებიან** და დაჰვალს, მამ. ცხორებანი 238,13-14 და სხვ.

ქართულ **გლჯ-** (<***გლ̥ჯ-**; შდრ.: გურ. **გლჯ**-ებ-ა/**გჯ**-ება «იხევა») ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **გურჯ-**. **ურ** მიმდევრობა მეგრულში ***ლ̥** სონანტის ვოკალიზაციის შედეგად მივიღეთ (მარცვლოვანი ***ლ̥** სონანტის რეფლექსების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ.

გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94-95). მეგრულში **ჯგ** კომპლექსის ჩამოყალიბებას ხელი შეუშალა ძირის თავკიდურა **გ** თანხმოვანმა (ამ მოვლენის შესახებ მიუთითა გ. მაჭავარიანმა; იხ. გამყრელიძე 1959, 21).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 34). ისმის საკითხი ***გალ-/გილ-** ფორმასთან მიმართების შესახებ.

***გოგ-**

ქართ. **გოგ-** **გოგ**-ვ-ა; და-**გოგ**-ავ-ს ...

სვან. **გოგ-/გჷეგ-** ლი-**გოგ**-იელ «უსაქმოდ ყიალი»; ი-**გჷეგ**-იელ «უსაქმოდ ყიალებს» ...

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება: «**გოგვა** ფრინველის კეთილი სლვა».

ქართული **გოგ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია სვან. **გოგ-** (**გჷეგ-** ფორმა უმლაუტის შედეგადაა მიღებული).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 34).

***გომ-**

ქართ. **გომ-** **გომ**-ი; **გომ-ურ-ი** ...

სვან. **გჷემ-** **გჷემ** «ოთახი»

ქართული **გომ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს სვან. **გჷემ** (<***გომ** უმლაუტის) შედეგად.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985c, 296).

***გონ-**

ქართ. **გონ-** მ-**გონ**-იეს; **გონ**-ებ-ა «გონება; მიხვედრა; დასიზმრება; სინდისი»; გან-**გონ**-ებ-ა ...

მეგრ. **გონ-** გე-ვ-**გონ**-ი «გავიგონე»; გა-**გონ**-უ-ა «გაგონება» ...

ლაზ. **გონ-** მო-ვ-ი-**ნგონ**-აფ «ვიგონებ»; მო-**გონ**-უ «მოგონება» ...

სვან. **გონ-/გნ-** ლი-**გნ**-ევ-ი «გამოგონება; ჩაგონება; გაგებინება; **ხ-ა-გნ**-ეჷ-ი «აგებინებს»; ათ-**გონ**-ჷ-ე «ჩააგონა» ...

გვხვდება ძველი ქართული ენის ძეგლებში: თქუენ ვინ **გგონიე** მე, მ. 16,15 (ხანმ.); ლ. 9,20 (ხანმ.); ნუ **ხგონებთ**, მ. 10,34 (ხანმ.); **მეგონა** მე, ვითარმედ თქუენ ჰკრევდით მჭელეულთა შორის ველსა, შესაქმ. 37,7 O; **გონებითა** შენითა ნუ სწყევ მეფესა, ეკლ. 10,20 O; **გონიერ** და გულისხმიერ გყო შენ, ფსალმ. 31,8 და სხვ.

ქართულ **გონ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **გონ-**, ლაზური **გონ-** და სვანური **გონ-/გნ-**.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 262); სვანური ექვივალენტი ჰ. ფენრიხმა გამოავლინა (Fähnrich 1987, 33). გ. კლიმოვმა ***გონ-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 63; შდრ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 83).

***გონ-** ძირის დაკავშირება ***გენ-** ძირთან სავსებით შესაძლებელია (იხ. Brosset 1846, 334-335; ჩიქობავა 1938, 262; Vogt 1938, 337).

***გორ-**

ქართ. **გორ-** **გორ**-ვ-ა; **გორ-გალ**-ი ..

მეგრ. **გორ-/რგ-** მიდე-**გორ-გოლ**-უ «გაგორდა»; მიდე-**ქორ-ქოლ**-უ «გაგორდა (პატარა რამე)»; გილე-**რგ**-ინ-ს «გორაობს» ...

ლაზ. **ნგორ-/რგ-** ვ-ო-**ნგორ**-აფ «ვაგორებ; ვაქცევ»; ვ-ო-**ნგორ**-ი «გავაგორე; წავაქციე»; ი-**ნგრ**-ინ-ს «გორაობს»; ი-**ნგრ**-ინ-ე-ნ «შეიძლება გაგორდეს; გაგორდება»; ო-**რგ**-ინ-უ «ტრიალი» ...

სვან **გჷრ-** ჽდ-**გჷრ**-ან-ე «გააგორე»; ლი-**გჷრ**-ჺნ-ე «გორვა»; მუ-**გჷრ**-ან-ე «გაგორებული» ...

**გორ-** ძირიდან ნაწარმოები ფორმები დასტურდება ძველ ქართულში: რაჲთა შექმნან ურემი ფრიად დიდი და მიჲღონ იგი ადგილსა მაღალსა ფრიად და გამოაბან იგი და **აღაგორვონ** მით ადგილით, ისტ. ქრესტ. II 62,2-4; შთაცუმაჲ სამოსლისა შავისაჲ და **გორვებაჲ** ნაცარსა ზედა, ბას. კეს. სწავლ. 52,4; მოიღო დანიელ ფისი და ცმელი და თმაჲ და შეგბა იგი ერთბამად და ქმნა იგი **გორგალად** და შთაუგდო პირსა ვეშაპისასა, დანიელ 14,27 J და სხვ.

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება **გოგორა** «ერქვანთ თვალი საბრუნავი». **გოგორაი** «ბორბლის, თვლის» მნიშვნელობით გვხვდება გურულში. აშკარაა, რომ **გოგორ-ა გორ-** ძირის რედუპლიკაციის გზითაა მიღებული.

მეგრული **გორ-** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **გორ-** ძირს. **გორ-გოლ-** რედუპლიკაციის გზითაა მიღებული (ჩიქობავა 1938, 264). ამ ფუძის ვარიანტია **ქორ-ქოლ-**, რომელიც წარმოდგარია ექსპრესიული ბგერათმონაცვლეობის (ტ. გუდავას ტერმინოლოგიით: «ბგერწერის») შედეგად. ამგვარი მონაცვლეობა მეგრულისათვის განსაკუთრებით დამახასიათებელია.

ასევე კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **გორ-** ძირს ლაზ. **გორ-** და სვანური **გჷრ-(<*გორ-)** ზმნური ძირები. ლაზური **ნგორ-** მიღებულია **ნ-**ს განვითარების შედეგად. ამასთან დაკავშირებით საყუ-

რადღებოა ის გარემოება, რომ **ნ** თანხმოვნიანი ვარიანტი ძველ ქართულშიც დასტურდება: ყოველთა დღეთა ცხორებისა ჩემისათა **ვინგორები** მე მწუხრესა შინა ცოდვისასა, მამ. სწავლ. 261,7-8; მერმე **ანგორნის** იგინი მტუერსა ზედა, ექუს. დღეთ. (აბ.) 115,22; მოვიდა ტრედი ერთი შავი, ფრიად დუხჭირი ხილვითა, ვითარცა **ნგორებული** ჭუარდლსა და მწუხრესა შინა, ლიმონ. 52,9-10 და სხვ.

მეგრული და ლაზური გამოავლენენ ამ ძირის **რგ-** ვარიანტსაც, რომელიც მეტათეზისის შედეგადაა მიღებული.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა ერთმანეთს არნ. ჩიქობავამ დაუკავშირა (ჩიქობავა 1938, 263-264). სვანური ექვივალენტი ნ. მარმა გამოავლინა (Марр 1911-1914 III, 596; იხ. აგრეთვე ЭСКЯ, 64; მაჭავარიანი 1965, 63). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***გორ-/გრ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 64).

***გორ-**

ქართ. **გორ-** **გორ**-ი/**გორ**-ა

მეგრ. **გოჯ-** **გოჯ**-ი (ციხე-**გოჯი**)

გვხვდება ძველ ქართულში: იყო ბრძოლაჲ მახლობელად წყაროებისა, გუერდით კერძო **გორსა**, სინ. მრავალთ. 273,16; აღაგო მას ზედა **გორი** დიდი ქვისაჲ, II მეფ. 18,17 O.

ქართული **გორ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **გოჯ-**, რომელიც შემონახულია **ციხე-გოჯ** ტოპონიმში.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1996, 118-119; შდრ.: ЭСКЯ, 64; Klimov 1998, 31-32).

***გრ-**

ქართ. **გრ-** მა-**გრ**-ობ-ალ-ი

სვან. **გრ-/ნგრ-** ლი-**ნგრ**-ე «კვერცხის დადება»; ლჷ-**გრ**-ე «კვერცხი»;
**გჷრ**-ი «კვერცხი» (ლშხ.; ჩხბ.); **გჷრ**-ე «id.» (ლახამ.); ა-**ნგრ**-ე «კვერცხს დებს»; ლა-**ნგრ**-ა «ბუდე (საკვერცხე)» ... •

**სულხან-საბას ლექსიკონში დამოწმებულია მაგრობალი «კვერცხის მჩეკელი». მ-ა-გრ-ობ-ალ-ი მიმღეობაა. მისთვის ამოსავალია ა-გრ-ობ-ს პირიანი ზმნა. ძირია გრ-.**

ქართული **გრ-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია სვანური **გრ-**. **ნგრ-** მიღებულია **ნ**-ს განვითარების შედეგად.

მეგრულსა და ლაზურში შესატყვისი ძირები ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 64; იხ. აგრეთვე მაჭავარიანი 1965, 61). ***გრ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 64).

***გრახ-**

ქართ. **გრეხ-**/**გრიხ-** **გრეხ**-ა; **გრეხ**-ს; **გრიხ**-ა; მ-**გრეხ**-ელ-ი ...

მეგრ. **გირახ-**/**გიროხ-**/**გირიხ-** **გირახ**-უ-ა/**გიროხ**-უ-ა «გრეხა»; **გირახ**-ილი-ი/**გიროხ**-ილ-ი «გრეხილი»; ვ-**გიროხ**-ცნ-ქ/ვ-**გირიხ**-ცნ-ქ «ვგრეხ» ...

ლაზ. **ნგრიხ-** გო-**ნგრიხ**-უ «გადაგრეხა»; გო-**ნგრიხ**-ერ-ი «გადაგრეხილი»; გ-უ-**ნგრიხ**-ეს «გადაუგრიხეს (ხელები)» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: განმავლენ მე **გრეხნი** იგი ძნიად-ძნიად სავალნი, შატბ. კრებ. 424,8; კარავი იგი ჰქმნე ათეზოედად ზეზისაგან ძახილისა და იაკინთისა და ძოწეულისა და მეწამულისა **გრეხილისა**, გამოსლვ. 26,1 O და სხვ.

ქართულ **გრეხ**-ს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **გირახ-** (<***გრახ-**). **გიროხ-** გვავარაუდებინებს ***გრახ-** ფორმის ქართულში არსებობას. მეგრული **გირიხ-** ქართული **გრიხ-** ფორმის ექვივალენტია.

ქართული **გრიხ-** ფორმის კანონზომიერი შესატყვისი უნდა იყოს ლაზური **ნგრიხ-** (<**გრიხ-**; **ნ** განვითარებულია).

სვანური შესატყვისი ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირეს და ***გრახ-** არქეტიპი აღადგინეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი, 1965, 271); ლაზური ექვივალენტი დაძებნა ზ. სარჯველაძემ (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 85).

***გრძ-**

ქართ. **გრძ-** **გრძ**-ელ-ი; სი-**გრძ**-ე/სი-**გრძ**-ო; გან-**გრძ**-ობ-ა ...

მეგრ. **გჹრძ-**/**გჹნძ-**/**გირძ-** **გჹრძ**-ა/**გჹრძ**-ე/**გჹნძ**-ა/**გჹნძ**-ე/**გირძ**-ე «გრძელი»; მა-**გინძ**-ა/მა-**გჹნძ**-ა (თანაბრობითი ხარისხი); ვ-ო-**გინძ**-ორ-ან-ქ «ვაგრძელებ» ...

ლაზ. **გინძ-**/**გუნძ-** **გინძ**-ე/**გუნძ**-ე «გრძელი»; ო-**გინძ**-ან-უ «გაგრძელება» ...

სვან. **გძ-**/**გზ-** ლი-**გძ**-ცნ-ე/ლი-**გზ**-ცნ-ე «გაჭიმვა; გაწელვა»; ა-**გზ**-ცნ-ე «ჭიმავს»; ი-**გზ**-იელ «იზმორება» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ორბმან დიდმან და ფრთითა დიდმან და **გრძელმან** ჰასაკითა, სავსემან ფრცხილითა, რომელსა აქუს მიმართებაჲ შესლვად ლიბანესა, მოიხუნა რჩეულთა ნაძუ-

თა მისთანი, ეზეკ. 17,3 OJ; მოიღეს ძელი **გრძელოვანი**, სინ. მრავალთ. 274,38; ვერ **განგრძელდენ** დღენი მისნი, ეკლ. 8,13 O; **განვაგრძენ** სიტყუანი ჩემნი, იგავნი 1,28 O; **სიგრძჱ** ჟამთაჲ და წელიწადნი ცხოვრებისანი შეგეძინნენ შენ, იგავნი 3,2 O; ტაძარი იგი, რომელ აღუშენა სოლომონ უფალსა, სამეოცდაშჳდ წყრთა **სიგრძოჲ** მისი, III მეფ. 7,2 O და სხვ.

ქართული **გრძ-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია მეგრული **გჷრძ-/გჷნძ-/გირძ-**. საერთოქართველური ***r̥** სონანტის რეფლექსებად მეგრულში გვაქვს **ჷრ/ირ** მიმდევრობები (იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94-104). **ნ** მიღებულია **რ**-საგან **ძ**-ს წინა პოზიციაში (ამ კომბინატორული ცვლილების შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 123). **-ელ** მიმდევრობის შესატყვისად (გრძ-**ელ-**) მეგრულში უნდა გვქონოდა **-ალ**. ბოლოკიდურა **ლ** თანხმოვნის დაკარგვის შედეგად მივიღეთ **ა** (გირძ-ა/გინძ-ა; შდრ.: **ძელ-** : **ჯა-**<***ჯალ-**. მეგრულის **გჷრძ-**ე/**გჷნძ-**ე/**გირძ-**ე ფუძეთა ბოლოკიდური **ე** ხმოვანი უმლაუტის შედეგად არის მიღებული (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170).

ლაზურში ***r̥** სონანტის შესატყვისად ***ირ/ურ** მიმდევრობები უნდა გვქონოდა, რომლებიც **რძ>ნძ** კომბინატორული ცვლილების შედეგად **ინ** და **უნ** მიმდევრობებად იქცნენ (შდრ.: ჩიქობავა 1938, 229).

სვანურში საერთოქართველური ***გr̥ძ-** ძირის შესატყვისი ჩანს **გძ-/გზ-**: ლი-**გძ**-ჷნ-ე/ლი-**გზ**-ჷნ-ე «გაჭიმვა; გაწელვა» (იხ. მაჭავარიანი 1965, 25). გ. დეეტერსისა და კ. ჰ. შმიდტის აზრით, **გრძ-** ძირს სვანურში **ჯოდ-** შეესატყვისება: **ჯოდ**-ია «გრძელი» (იხ. Schmidt 1962, 102). ეს ვარაუდი არ ჩანს დამაჯერებელი.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII; 113); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 229); სვანური — გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 25). ***გრძ-** არქეტიპი აღდგება საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის (Климов 1973, 361; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 86-87; შდრ.: Schmidt 1962, 102; ЭСКЯ, 65; Klimov 1998, 33).

***გრწყილ-/გწყილ-**

ქართ. **გრწყილ-/რწყილ-** **გრწყილ-ი/რწყილ-ი**

მეგრ. **წყჷრ-/წყირ-** **წყჷრ-ი/წყირ-ი** «რწყილი»

ლაზ. **მწკირ-** **მწკირ**-ი «რწყილი»

სვან. **ზჷსყ-/ზისყ-** **ზჷსყ/ზისყ** «რწყილი»; **ზჷსყ**-ა̈რ «რწყილიანი»

გვხვდება ძველ ქართულ ენაში: ძაღლსა ერთსა მკუდარსა უკუანა შეუდგ და სდევნი, ანუ თუ **გრწყილსა** ერთსა უდაბნოსა ზედა? I მეფ. 24,15 O; ვითარცა ვინ ეძიებს **გრწყილსა** ერთსა, ანუ თუ მღამიობსა ერთსა უდაბნოსა, იქვე 26,20 O და სხვ.

ქართული ენის ზოგ დიალექტში შემონახულია **გირწყილ**-ი (იხ. ალ. ღლონტი 1974, 155). ახალი ქართული **რწყილ-** მიღებულია თავკიდური **გ**-ს დაკარგვის შედეგად.

მეგრული **წყჷრ-/წყირ-** კანონზომიერად შეესატყვისება ***გწყილ-** ფორმას (თავკიდურა პოზიციაში **გ** დაკარგულია).

ლაზური **მწკირ-** კანონზომიერი შესატყვისია ***გწყილ-** ფორმისა (ანლაუტში **გ** დაიკარგა, მაგრამ განვითარდა **მ**; **წყ** მიმდევრობამ **წკ** მოგვცა).

სვანურში საერთოქართველური ***გრ̥წყილ-** ფორმის შესატყვისია **ზისყ**, რომელიც ასეა მიღებული: ***გრ̥წყილ->*გიწყილ->*ჯისყ->** **ზისყ-** (**ი** მარცვლოვანი ***რ̥** სონანტის რეფლექსია; შდრ.: ***წყრ̥თა** : სვან. **ჭითხ**; **წყ>სყ**; შდრ.: **წყ**-ებ-ა : ლი-**სყ**-ე. **ჯ** გასისინდა **ს** თანხმოვნის ზეგავლენით, იხ. მაჭავარიანი 1965, 65).

ქართული და სვანური ფორმები დააკავშირა მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 300); ქართული და მეგრული — პ. ჭარაიამ (Чарая 1912, 25); არნ. ჩიქობავამ გამოავლინა ლაზური ექვივალენტი (ჩიქობავა 1938, 116).

საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***გრ̥წყილ-** (ЭСКЯ, 65) და ***გრწყ-ილ-** (Klimov 1998, 33) არქეტიპები. ვფიქრობთ, მეგრული და ლაზური ფორმები, სადაც არ არის წარმოდგენილი ***რ̥** მარცვლოვანი სონანტის რეფლექსები, საშუალებას გვაძლევენ, აღვადგინოთ ***გწყილ-** ვარიანტიც. სავარაუდოა, რომ ***გრ̥წყილ-** არქეტიპი დაედო საფუძვლად ძველ ქართულ **გრწყილ**-სა და სვანურ **ზისყ**-ს, ხოლო ***გწყილ-** მეგრულსა და ლაზურში წარმოდგენილ ფორმებს.

## *გუ-

ქართ. **გუ-** შე-**გუ**-ებ-ა; შე-ვ-ე-**გუ**-ე; შე-**გუ**-ებ-ულ-ი ...

მეგრ. **გუ-/გ-** გე-**გ**-აფ-ა «მიჩვევა»; ქეთმუ-ვ-ო-**გუ**-ან-ქ «ვაჩვევ»; ქო-გი-ა-**გ**-უ «დაეჩვია»; ქიგჷ-ვ-ა-**გ**-ი «მივაჩვიე»; გე-**გ**-აფ-ილ-ი «მიჩვეული» ...

ლაზ. **გ-** გე-ვ-ო-**გ**-ამ «ვარჩევ»; გჲ-ა-**გ**-უ «მიერჩვია»; გი-**გ**-აფ-ირ-ი «მიჩვეული» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ჩუენ მსგავსად ძალისა ჩუენისა მიმსგავსებით და **მიგუვებით** ვთქუათ, კაცისა აგებ. 181,20-21; კაცსა, რომელსა უყუარან გემონი და **შეაგუებს** ჴორცთა, მეგობარ ღმრთისა ვერშემძლებელ არს ყოფად, მამ. სწავლ. 158,16-18; არა თუ **შეგუვებით** ვიტყჳ, მოვიღო მითვე სახილველითა, კლარჯ. მრავალთ. 367,25-26; სხუაცა მრავალი სახელი **შეგუვებულად** მისა იპოვების, შატბ. კრებ. 285,8 და სხვ.

ქართულ **გუ-** ძირს შეესატყვისება მეგრ. **გუ-** და ლაზ. **გ**-(<**გუ**-).

მეგრული და ლაზური მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 258); ქართული ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 65). მანვე ***გუ-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 65; Klimov 1998, 34).

### ***გუგ-**

ქართ. **გუგ-** **გუგ**-ა

მეგრ. **გუგ-/გუნგ-** **გუგ**-ა/**გუნგ**-ა «გუგა»

სვან. **გუ̂იგუ̂-** **გუ̂იგუ̂** «გუგა»; **გუგ**-ა̈რ «გუგები»

გვხვდება ძველ ქართულში: დამიცევ მე, უფალო, ვითარცა **გუგაჲ** თუალისაჲ, ფსალმ. 16,8; ყოველსა თუალსა ისარი უც ნაცვალად **გუგისა** და იხედავს საქმეთათჳს ბოროტთა, პარხლ. მრავალთ. 764,13-15b და სხვ.

ქართულ **გუგ**-ა ფუძეს შეესატყვისება მეგრული **გუგ**-ა/**გუნგ**-ა. ფუძის ბოლოკიდურა პოზიციაში შესატყვისობა ქართული **ა** : მეგრული **ა** კანონზომიერია (იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25). **გუნგ-ა** ფორმაში **ნ** განვითარებულია (**გ**-ს წინა პოზიციაში **ნ** მეგრულში ვითარდება ხოლმე; იხ. ჟღენტი 1953, 99).

სვანური **გუ̂იგუ̂** (შდრ.: მრ. რ. **გუგ**-ა̈რ) ქართული **გუგ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის ***გუგა-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 34).

### ***გუგულ-**

ქართ. **გუგულ-** **გუგულ**-ი

მეგრ. **გუგულ-** **გუგულ**-ი «გუგული»

ლაზ. **გუგულ-** **გუგულ**-ი «გუგული»

არ არის დამოწმებული დღეისათვის ცნობილ ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში.

ქართულ **გუგულ-** ფორმას უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **გუგულ-** და ლაზური **გუგულ-**. სიტყვის ონომატოპოეტური ბუნებით უნდა აიხსნას მისი ერთგვარად წარმოდგენა ქართველურ ენებში. რთულია სვანური **გაგ**-ო/**გიგ**-ჲ/**გეგ**-ო («გუგული») სიტყვის მიმართება ქართულ, მეგრულ და ლაზურ ფორმებთან.

მეგრული და ლაზური ფორმები შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 219); ქართული ექვივალენტი არნ. ჩიქობავამ გამოავლინა (ჩიქობავა 1938, 104). გ. კლიმოვმა ***გუგულ-** არქეტიპი აღადგინა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის (ЭСКЯ, 65; Klimov 1998, 34; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 88).

***გუზ-**

ქართ. **გზ-**/**გზნ-** აღ-**გზ**-ებ-ა; აღ-**გზნ**-ებ-ა; **გიზ-გიზ**-ი ...

მეგრ. **რზ-** **რზ**-ამ-ა «წაკიდება (ცეცხლისა)»; ვ-ო-**რზ**-ან-ქ «ვუკიდებ»; ვ-**რზ**-გ-ქ «ვიწვი»; დო-**რზ**-ამ-ილ-ი «ანთებული» ...

ლაზ. **გზ-**/**ზ-** ო-**გზ**-აფ-უ/ო-**გზ**-არ-ე «დანთება (ცეცხლისა)»; ვ-ო-**გზ**-აფ «დავანთებ»; ვ-ი-**გზ**-ე-რ «ვიწვი» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: არა **აგზებდა** ... რისხვასა თჳსსა, ფსალმ. 77,38; ევედრა ღმერთსა ცეცხლისა **აგზებად** ადგილსა მას, სერგ. 407,40-41; მაყუალი **აგზებული** და არა შემწუარი, **ეგზებოდა** და არა შეიწუვებოდა, სინ. მრავალთ. 204,26-27 და სხვ.

თუ დავუშვებთ **გზ-** ძირის კავშირს **მუ-გუზ-** (ძვ. ქართ.), **მუ-გუზ-ალ-**, **ნი-გუზ-ალ-**, **გუზ-გუზ-** (ახ. ქართ.) ფორმებთან, **გზ-** შეიძლება **გუზ-** ძირის რედუცირებულ ვარიანტად მივიჩნიოთ. **გიზ-** (<**გუზ-** უმლაუტის შედეგად).

**გზ-** (<***გუზ-**) ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია მეგრული **რზ-** (შესატყვისობისათვის ქართ. **გ** : მეგრ. **რ** იხ. როგავა 1949, 505; შდრ.: Schmidt 1962, 101).

ლაზური **გზ-** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **გზ**-ს. **ზ-** მიღებულია თავკიდური **გ**-ს დაკარგვის შედეგად.

ჯერჯერობით არაა ცნობილი სვანური ექვივალენტი.

ქართველური ენების მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 61) . ***გზ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის

ალადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 62). ი. მელიქიშვილის აზრით, ამ ძირისათვის უნდა აღდგეს ***გუზ**-/**გზ**- არქეტიპი (Melikischwili 1999).

***გულ**-

ქართ. **გულ**- **გულ**-ი

მეგრ. **გურ**- **გურ**-ი «გული»

ლაზ. **გურ**- **გურ**-ი «გული»; დო-ვ-ო-**გურ**-ამ «ვასწავლი»; ო-**გურ**-უ «სწავლება; სწავლა»; **გურ**-ონ-ი «გულიანი; მამაცი»; ვორსი-**გურ**-ონ-ი/კაი-**გურ**-ონ-ი «კეთილი»; მე-**გურ**-უ «ჩვენება»; **გურ**-პიჯ-ი «მკერდი; ძუძუები» ...

სვან. **გჷ**- **გჷ**-ი «გული»

ძველ ქართულში დასტურდება **გულ**- ძირი, აგრეთვე მისგან წარმოქმნილი მრავალი ფუძე: შეგიშალოს გონებაჲ **გულისა** შალვითა, მამ. სწავლ. 159,16; სიპოხესა მას ძალსა საზრდელისასა ღჳძლი განჰყოფს სიმჴურვალითა სისხლთაჲთა და მიუძღუანებს **გულად**, მეუფისა მის ასოთაჲსა, იქვე 176,27-28 და სხვ. იხ. აგრეთვე: **გულად-ღება; გულბრმობა-ჲ; გულგანრინებით; გულგანრინებულ-ი; გულგანურინებელ-ი; გულგდება; გულგ-დებულ-ი; გულდებულ-ი; გულდებულ-ყოფა; გულდედალ-ი; გულთმეცნიერ-ი; გულისეზო-ჲ; გულისზრახვა-ჲ/გულისძრახვა-ჲ; გულის-თქუმა-ჲ, გულის-კლება-ჲ; გულის-კუნესა-ჲ; გულისმთქუმელ-ი; გულ-ისმთქუმელობა; გულისმსიტყუავ-ი; გულისსათქუმელ-ი; გულისსათქუმელობა-ჲ; გულისსაკლებელ-ი; გულისსარეველ-ი; გულის-სიტყუაჲ; გულის-სიტყუვა; გულის-წყება; გულისწყება-ჲ; გულის-წყრომაჲ; გულისწყრომისამიერ-ი; გულის-ხმიერყოფა; გულისხმისმყოფელ-ი/გულისჴმისმყოფელ-ი; გულის-ხმისსაყოფელ-ი/გულისჴმისსაყოფელ-ი; გულისხმის-ყოფა/გულისჴმის-ყოფა; გულისხმის-ყოფა-ჲ/გულისჴმისყოფა-ჲ; გულიწრება-ჲ; გულკეთილად; გულკლებულ-ი; გულლმობიერ-ი; გულმანკიერ-ი; გულმარტიობა-ჲ; გულმაღალ-ი; გულმახჳლ-ი; გულმედგარ-ი; გულმოწყე-ჲ; გულმყარ-ი; გულმწყრალ-ი; გულმწყრალობა-ჲ; გულმწყრალქმნილ-ი; გულმხიარულ-ი; გულპებულ-ი; გულპყრობით; გულპყრობილ-ი; გულსავსე-ჲ; გულსავსება-ჲ; გულსავსემყოფელ-ი; გულსავსეობა-ჲ; გულსავსექმნილ-ი; გულსავსე-ყოფა; გულსავსე-ყოფა-ჲ; გულს-დგინება; გულს-დგმა; გულს-დება; გულსმოდგინე-ჲ; გულსმოდგინება-ჲ/გულმოდგინება-ჲ; გულსმოდგინე-ყოფა; გულსნეულ-ი; გულტკივნეულ-ი; გულტკივნეულობა-ჲ; გულფიცხელ-ი; გულფიცხელობა-ჲ; გულქველება-ჲ; გულ-**

ყოვლობით; **გულჩჩჳლ-ი**; **გულჩჳლობა-ჲ**; **გულძჳრ-ი**; **გულძჳრობა-ჲ**; **გულწრფელება-ჲ**; **გულ-წყებულ-ი**; **გულქსნილ-ი**; **გულქსნილობა-ჲ** და სხვ.

ქართულ **გულ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **გურ-**. მეგრულშიც გვაქვს ამ ძირისაგან ნაწარმოები მრავალი ფუძე: ართ-ი-**გურ**-ი «ერთგული» (შდრ.: ქართ. ერთ-**გულ**-ი); **გურ**-ი-გედვალირ-ი «ბეჯითი»; **გურ**-ი-კოჩ-ი «გულიანი კაცი»; **გურ**-ი-მოჭვე «გულისდამწველი»; **გურ**-ი-ჭვილი «გულსაწვავი»; **გურ**-მუულირი «გულმოსული» და სხვ.. (იხ. Кипшидзе 1914, 220).

**გულ-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია ლაზური **გურ-**. ლაზურშიც ეს ძირი საფუძვლად ედება ფუძეთა მთელ ჯგუფს: **გურ**-ი-გედვალერ-ი «განზრახვა; სურვილი»; **გურ**-პიჯ-ი «მკერდი»; **გურ**-ით-ე «გულწრფელად»; ვორსი-**გურ**-ონ-ი «გულკეთილი»; არ-**გურ**-იშ-ი «ერთგული» და სხვ. (Марр 1910, 137).

სვანურში წარმოდგენილია **გჷ**-ი. საერთოქართველური ***გულ-** ძირის შესატყვისად სვანურში უნდა გვქონოდა ***გულ-**. ბოლოკიდურა **ლ** დაიკარგა (ЭСКЯ, 66). გ. კლიმოვის აზრით, **ჷი** კომპლექსი მიღებულია ***უ** ხმოვნისაგან **ჳ** საფეხურის გავლით (იქვე). თ. გამყრელიძისა და გ. მაჭავარიანის აზრით, სვანური **გუ**<***გუჾ**<***გუშ**<***გულ** (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 82).

**გულ-ვ-ებ-ა/გულ-ებ-ა** ფუძის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **გურ-აფ-ა** «სწავლა» (ი-ბ-**გურ**-უ-ან-ქ «ვსწავლობ»; მო-**გურ**-აფ-უ «მოსწავლე»; მა-**გურ**-აფ-ალ-ი «მასწავლებელი» და სხვ.) და ლაზური **გურ**-აფ-ა «სწავლა» (დო-ვ-ი-**გურ**-ამ «ვსწავლობ»; ვ-ი-**გურ**-აფ «id.» და მისთ. იხ. სარჯველაძე 1980, 119).

მეგრული **გურიჭითა** შესაძლებელია, იყოს ქართული **გულწითელა**-ს კალკა.

ქართული **გულ-** და ლაზური **გურ-** ერთმანეთს გ. როზენმა დაუკავშირა (Rosen 1845, 31); მანვე მოიხმო მეგრული და სვანური ექვივალენტები (Rosen 1847, 408; იხ. აგრეთვე Bopp 1846, 327; Brosset 1849, 75). ***გულ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 66; იხ. აგრეთვე Klimov 1998, 34).

***გურგჷ-**

ქართ. **გრგ-/გჷირგუ-/რგუ- გრგ**-ოლ-ი, **რგ**-ოლ-ი (ახ. ქართ.); **გჳრგჳნ**-ი [**გჷირგჷ**-ინ-ი]; მ-**რგუ**-ალ-ი (მ-**რგვ**-ალ-ი) ...

მეგრ. **რგვ-** მო-**რგვ**-ი «ძაფის გორგალი; მრგვალი; ეტლის კოჭი»
სვან. **გირგ-** **გირგ**-ოდ «ღობის კარის მრგვალი ნახვრეტი»

გვხვდება ძველ ქართულში: **გრგოლითა** განუკჳრიტო ბაგე მისი, იობ. 40,31 O; **გჳრგჳნი** ედგა ოქროჲსაჲ, ესთერ 8,15 O; შექმნა თავისა თჳსისა ძელი ერთი **მრგუალი**, ვითარცა **მორგჳ**, Sin.-6 19v; მიუდგა ქუეყანაჲ ერთსა შინა დღესა და შვა ნათესავი ერთი **მრგულიად**, ესაია 66,8; ვიხილე **სიმრგულჱ** ცისაჲ მდგომარჱ, იაკობის წინარესახარ. 13r,1-3b (ხანმ.) და სხვ.

ქართულში **გრგ-ოლ-** მიღებულია ***გრგჷ-ოლ-** ფორმისაგან ო-ს წინ **ჷ**-ს დაკარგვით. ახალი ქართულის **რგ-ოლ-**<**გრგ-ოლ-** **გ** თანხმოვნის დისიმილაციური დაკარგვის შედეგად. ძველი ქართულის **მ-რგუ-ალ-**< **მ-გრგუ-ალ-**. ამავე ძირს შეიძლება უკავშირდებოდეს **გჳრგჳნ-** ფუძე. **გუირგუ-**<***გურგჷ-** უმლაუტის შედეგად (Fähnrich 1998c).

ძველი ქართული **მო-რგუ-** ფუძის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **მო-რგვ-** ფუძე. გურულში გვხვდება **მურგ**-ი («მრგვალად დახვეული ძაფი ან თოკი»), რომელიც აშკარად მეგრულიდანაა ნასესხები.

სვანური **გირგ-** ***გურგ-** ფორმის კანონზომიერი შესატყვისი ჩანს.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 304); ქართულისა და სვანურისა — გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 130). ჰ. ფენრიხმა განსახილველ მასალას დაუმატა **გჳრგჳნ-** ფუძე (Fähnrich 1998c).

### *გურგჷ-

ქართ. **გრგუ-** **გრგუ**-ინ-ვ-ა; **გურგუ**-ალ-ი «გრგვინვა» (ხევს.) ...
მეგრ. **გურგ-** **გურგ**-ინ-ი «ქუხილი»; **გურგ**-ინ-უნ-ს «გრგვინავს»; გო-**გურგ**-ინ-უ «დაიგრგვინა» ...
ლაზ. **გურგ-/გირგ-** **გურგ**-ულ-ი «გრგვინვა»; **გურგ**-ულ-ამ-ს «გრგვინავს»; **გირგ**-ინ-ი «ქუხილი» ...
სვან. **გურგჷ-** ლი-**გურგჷ**-ნ-ი «ქუხილი»; **გურგჷ**-ნ-ი «ქუხს»; ად-**გურგჷ**-ნ-ე «დაიქუხა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: მაშინ **აგრგჳნდის** ძრვითა მით შინაგანითა, ნესტჳთა მით, რომელ არს ჴორჴი, კაცისა აგებ. 159,1-2; ვერვინ იკადრის განვლაჲ წინაშე ქუაბსა მას შიშისაგან და **გრგჳნვისა**, რომელი ისმოდა შინაკერძო მისა, Sin.-6 20r და სხვ.

მეგრული **გურგ**- და ლაზური **გურგ**- კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **გურგჳ**- ძირს (მეგრულსა და ლაზურში **უ** ხმოვნის ზეგავლენით დაკარგულია ფუძის ბოლოკიდური **ჳ** **გურგ**<***გურგჳ**-). ლაზური **გირგ**-<**გურგ**- **უ**>**ი** პროცესის შედეგად. ლაზური **გურგ-ულ**-ფუძე კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **გურგუ-ალ**- ფუძეს.

სვანურში წარმოდგენილია ***გურგჳ**- ძირის კანონზომიერი რეფლექსი **გურგჳ**-.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 34); ლაზური და სვანური ექვივალენტები გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 64-65). მანვე საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***გრგჳინ**- (ЭСКЯ, 64-65; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 90) და ***გრგჳ**- არქეტიპები (Klimov 1998, 32).

ჩვენი აზრით, არაა გამორიცხული ***გურგჳ**- რედუპლიკაციის შედეგად ყოფილიყო მიღებული (ძირად ***გურ**- ივარაუდება).

# დ

***-დ**

ქართ. **-დ**/**-იდ**/**-ოდ** (I სერიის მწკრივთა სავრცობი) ვ-წერ-**დ**; ვ-ბარ-ვ-**იდ**-ი; ვ-ი-მალ-ვ-**ოდ**-ე ...

მეგრ. **-დ** (I სერიის მწკრივთა სავრცობი) ქო-რ-**დ**-უ «იყო» ...

ლაზ. **-დ**/**-თ**/**-ტ** (I სერიის მწკრივთა სავრცობი) ქო-რ-**დ**-უ/ქო-რ-**თ**-უ/ქო-რ- **ტ**-უ «იყო» ...

სვან. **-დ** (I სერიის მწკრივთა სავრცობი) ა-რ-**დ**-ა «იყო»; ა-რ-**დ**-ე-ს «იყოს» ...

გვხვდება ძველ ქართულ ენაში: ვიგონებ**დ** დღეთა მათ პირველთა, ფსალმ. 76,6; ვჭამ**დ**ით წინაშე შენსა, ლ. 13,26; ბრწყინვი**დ**ა პირი მისი, ვითარცა მზჱ, მ. 17,2; იფარვი**დ**ა თავსა თჳსსა ხუთ თთუე, ლ. 1,24; უწყო**დ**ე, რამეთუ ფიცხელ კაც ხარ შენ, მ. 25,26; ჰკრთებო**დ**ა ყრმაჲ იგი მუცელსა ჩემსა, ლ. 1,44 და სხვ.

ქართულ **-დ** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **-დ**, ლაზური **-დ** და სვანური **-დ**. ლაზურში მოხდარია ფონეტიკური ხასიათის ცვლილებები: **დ**>**თ**; **დ**>**ტ** (ჩიქობავა 1936, 138).

ქართული და ლაზური ენების მასალა ფრ. ბოპმა შეაპირისპირა (Bopp 1846, 302); ქართული, მეგრული და სვანური — ა. ცაგარელმა (Цагарели 1872, 21). ***-დ** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 67).

***-დ**

ქართ. **-დ** (ვნებითი გვარის სუფიქსი) გან-თეთრ-**დ**-ა; გან-მართლ-**დ**-ა; გან-ცოცხლ-**დ**-ა ...

მეგრ. **-დ** (ვნებითი გვარის სუფიქსი) გო-ჭით-ონ-**დ**-უ «გაწითლდა»; დო-შქორ-ონ-**დ**-უ «შეშინდა» ...

ლაზ. **-დ** (ვნებითი გვარის სუფიქსი) გო-მ-ო-ჭკონ-**დ**-უ-ნ «მავიწყდება»; მო-ღორ-**დ**-უ «მოტყუვდა» ...

ძველ ქართულში **-დ** სუფიქსი იხმარება გარკვეულ პოზიციებში — **ლ**, **ნ**, **რ** თანხმოვანთა შემდეგ (გან-მართლ-**დ**-ა, შე-ორგულ-**დ**-ა, აღ-მჴედრ-**დ**-ა, აღ-ორძნ-**დ**-ა, აღმო-ს-ცენ-**დ**-ა და სხვ.), სხვა პოზიციებში მას **-ენ/-ნ** სუფიქსი ენაცვლება. **-დ** **-ენ/-ნ** სუფიქსის პოზიციური ვარიანტია (შანიძე 1919, 87-96; Deeters 1930, 373). უკვე ძველ ქართულშივე **-დ** სუფიქსი იჭერს **-ენ/-ნ** სუფიქსის ადგილს (სარჯველაძე 1975, 193-198).

ქართულ **-დ** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **-დ** და ლაზური **-დ** (მაჭავარიანი 1973, 107-121; დანელია 1976, 165-176; შდრ.: ჩიქობავა 1936, 114). მეგრულში, ისე როგორც ლაზურში **-დ** სუფიქსი იშვიათია.

არ არის სწორი მოსაზრება იმის შესახებ, რომ **ჯედ**-/**სხედ**-, **კუედ**- და მისთანა ფორმებში თითქოს შემონახულია **-ედ** სუფიქსი გაქვავებული სახით (თოფურია 1940, 534-536; ЭСКЯ, 67).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ***-დ** სუფიქსი საერ-თოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 67).

***და-**

ქართ. **და-** **და-ჲ**; **დ**-ის-წულ-ი; მამი-**და**; დეი-**და** ...

მეგრ. **და-** **და** «და»

ლაზ..**და-** **და** «და»

სვან. **და-** **დ̈-ჲ** «მული»; **და**-ჩ̈ირ «და (ძმისთვის)»; უ-**დ**-ილ «და (დისთვის)»

დამოწმებულია ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: **ხიყო** **დაჲ** მისი, რომელსა ხერქუა მარიამ, ლ. 10,39 (ხანმ.); **დამან** ჩემმან მარტოჲ

დამიტევა მე, ლ. 10,40 (ხანმ.); ესმა ლაბანს სახელი იაკობისი, **დისწუ-ლისა** თჳსისაჲ, შესაქმ. 29,13 O; ჭურჭერ დაკრძალულ ჩემდა **დისწუ-ლაკი** იგი ჩემი, შატბ. კრებ. 258,33-34; ნუ მქონებელობენ დიაკონნი თანამყოფად მათდა ვიეთმე რეცა წესითა **დობისაჲთა** ანუ ნათესა-ვობისაჲთა, დიდი სჯ. 161,38; იპოოს იგი ჯერეთ კათაკუმეველობასავე შინა თჳსსა ქორწინებით მიმთხოელად **დობილისა** თჳსისა, იქვე 528,13; წყეულ იყავნ დაწოლილი **მამიდისა** თანა, გინა **დედიდისა** თანა, II შჯულთა 27,24 (გელ.) და სხვ.

ქართულ **და-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **და-** და ლაზური **და-**. შესატყვისობა ქართ. **ა** : მეგრ. **ა** : ლაზ. **ა** აუსლაუტში კა-ნონზომიერია (Климов, Мачавариани 1966, 19-25). მეგრულსა და ლაზურში მრავლობითის ფორმებში თავს იჩენს **ლ** (და-ლ-ეფ-ი (მეგრ.); და-ლ-ეფ-ე (ლაზ.), რომელიც მეორეულია (იხ. გამყრელიძე 1959, 60), ისე როგორც ქართული ენის ზოგი დიალექტის მრავლობი-თი რიცხვის ფორმაში **ნ** — და-**ნ**-ებ-ი (იხ. Schmidt 1962, 103; ЭСКЯ, 69; შდრ.: ჩიქობავა 1938, 28; ჩიქობავა 1942, 8-9 და შემდგ.).

ძნელი სათქმელია, სვანური **და̈-ჲ** კანონზომიერი რეფლექსია საერთოქართველური ***და-** ძირისა, თუ ქართულიდანაა ნასესხები.. მნიშვნელობის სხვაობა ქართველურ ენათა შესადარებელ ფუძეთა შორის ადვილად ასახსნელია (Schmidt 1962, 103). **და-** შედის აგრეთვე **და-ჩჷ̂ირ-** ფუძეში. **და-** ძირისაგან არის წარმოქმნილი **უ-დ-ილ-** (უ-კუთვნილების გამომხატველი პრეფიქსი უნდა იყოს, -ილ<-ილდ კნინო-ბითის მაწარმოებელია.

ქართველურ ენათა მასალა გ. როზენმა შეაპირისპირა (Rosen 1845, 32). ***და-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 69).

***და**

ქართ. **და და** (კავშირი)
მეგრ. **დო/და დო/და** (კავშირი)
ლაზ. **დო/და დო/და** (კავშირი)

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: მე, ფარნ... **და** აზარუხტ შეხუაბთ ესე კარი, ბოლნ. წარწ.; ქრისტე, დავით ეპისკოპოსი კრებულითურთ **და** ამას ეკლესიასა შინა შენდა მიმართ თაჳყანის-მცემელნი შეიწყალენ, ბოლნ. წარწ.; აღმოიღე **და** განაგდე შენგან, მ. 5,29 (ხანმ.) და სხვ.

გარკვეულ შემთხვევებში ძველსა და ახალ ქართულში **და** ნაწილაკის ფუნქციით იხმარება: რომელთა აღრიცხუვაჲ კნინღა**და** შეუძლებელ არს, იოვ. და ეფთ. 28,33; ფერი აღარა აქვთ ჩვენს შვილებს**და** (ი. ჭავჭავ.) და სხვ.

ქართულ **და** კავშირს შეესატყვისება მეგრული **დო** და ლაზური **დო**. აუსლაუტში შესატყვისობა ქართული **ა** : მეგრული **ო** : ლაზური **ო** აიხსნება ამ ლექსემის, როგორც საკავშირებელი სიტყვის, პოზიციით (ЭСКЯ, 69; Климов, Мачавариани 1966, 19-25).

ნაწილაკის ფუნქციით მეგრულსა და ლაზურში **და** შედარებით იშვიათად გვხვდება (ЭСКЯ, 68). ამ შემთხვევაში გვაქვს შესატყვისობა ქართ. **ა** : მეგრ. **ა** : ლაზ. **ა**, რაც ნაწილაკის ხმარების პოზიციით არის შეპირობებული (ЭСКЯ, 69; Климов, Мачавариани 1966, 19-25).

ქართული **და** და მეგრული **დო** შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 11); ლაზური **დო** ექვივალენტი მოიხმო, აგრეთვე მეგრული **და**, ლაზური **და** ნაწილაკები ქართულ **და** ნაწილაკს შეუდარა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 68). მანვე აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***და** არქეტიპი (იქვე).

***და-**

ქართ. **და-** (ზმნისწინი) **და**-ს-წერ-ს; **და**-ვარდ-ა; **და**-ს-თეს-ა ...

მეგრ. **დო-/დუ-** (ზმნისწინი) **დო**-ღურ-უ «მოკვდა»; **დუ**-ჭარ-უ «დაუწერა» ...

ლაზ. **დო-/დუ-/დვ-** (ზმნისწინი) **დო**-ღურ-უ «მოკვდა»; **დო**-ჭარ-უ «დაწერა»; **დუ**-ჯოხ-უ «დაუძახა»; **დვ**-ა-ჩოდ-უ «დამთავრდა»; დვ-ა-ჭკინ-დ-უ «დაიღალა» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: მიიწიოს მოკლებასა გრძნობისასა და **დაეახლოს** უგრძნობელთა მათ მცენარეთა უსულოთა, კაცისა აგებ. 216,3-4; რომელმან **დაჰბადა** დასაბამსა, მამაკაცად და დედაკაცად შექმნნა იგინი, მ. 19,4 და სხვ.

ქართულ **და-** ზმნისწინს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **დო-** და ლაზური **დო-**. ლაზურის **დუ-**<**დო-უ** (**დუ**-ჯოხ-უ<**დო-უ**-ჯოხ-უ «დაუძახა»). ასევე მეორეულია **დვ-ა-**<**დო-ა** (იხ. ჩიქობავა 1936, 32; ჟღენტი 1953, 51).

ქართული და მეგრული ენების მასალა პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1896 I, 51); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 14). ***და-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 69).

***-და**

ქართ. **-და** (თანდებული) ჩემ-**და**; შენ-**და**; ჩუენ-**და**; თქუენ-**და** ...

მეგრ. **-და** (თანდებული) ჩქიმ-**და** «ჩემთვის; ჩემკენ»; სქან-**და** «შენთვის; შენკენ»; ჩქინ-**და**/ჩქჷნ-**და** «ჩვენთვის; ჩვენკენ»; თქვან-**და** «თქვენთვის; თქვენკენ» ...

ლაზ. **-და** (თანდებული) ჩქიმ-**და** «ჩემთვის; ჩემკენ»; სკან-**და** «შენთვის; შენკენ»; ჩქუნ-**და** «ჩვენთვის; ჩვენკენ»; თქვან-**და** «თქვენთვის; თქვენკენ» ...

**-და** თანდებული გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: უკუეთუმცა იყო **ჩემდა** შვილი ... შუენიერებაჲ ნათესავისაჲ, ყუავილი თანამოჰასაკეთაჲ, ბას. კეს. სწავლ. 39,3; იყოს იგი **შენდა** ანტაკრად, ისუ ზირაქ 6,12 O; ზატიკად **ჩუენდა** დაიკლა ქრისტჱ, I კორ. 5,17; თანაშემწენი ვართ **თქუენდა** და გლოცავთ, ნუ ცუდად მადლი იგი ღმრთისაჲ მიგაქუნ თქუენ, II კორ. 6,1 AB; არა ყოველთა დაიტიონ სიტყუაჲ ეგე, არამედ **რომელთადა** მიცემულ იყოს, მ. 19,11 და სხვ.

**-და** თანდებული შემორჩენილია ქართული ენის ზოგ დასავლურ დიალექტში.

ძველ ქართულში **-და** თანდებული გამოხატავდა მიმართულებითსაც: მოიყუანო შენ **ჩემდა** დიაკეული ერთი სმნიერი და ვერძი ერთი სმნიერი და ვაცი სმნიერი, სინ. მრავალთ. 226,24-25; მეუფჱ შენი მოვალს **შენდა**, მ. 21,5; რომელთა უნდეს წიაღსლვად ამიერ **თქუენდა**, ლ. 16,26; აღხლდა ზედამოსლვად **მათდა** ჩუეულებისაებრ, Sin.-6 40r და სხვ.

ქართული **-და** თანდებულის ზუსტი ფონემური და ფუნქციური ექვივალენტებია მეგრული **-და** და ლაზური —**და**. ბოლოკიდურა პოზიციაში შესატყვისობა ქართ. ა : მეგრ. ა : ლაზ. ა კანონზომიერია (Климов, Мачавариани 1966, 19-25).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 68).

***-და** არქეტიპი აღდგება ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 94; შდრ.: ЭСКЯ, 68).

***დაბ-**

ქართ. **დაბ-** **დაბ**-ა «სოფელი; დასახლებული ადგილი»; უ-**დაბ**-ნ-ო «დაუსახლებელი ადგილი»; უ-**დაბ**-ურ-ი; მ-**დაბ**-ურ-ი «სოფლელი» ...

მეგრ. **დობ-** **დობ**-ერ-ა/**დობ**-ირ-ა «სახნავი მიწა»

სვან. **დჰბ-** **დჰბ** «ყანა»; **დაბ**-ӓრ «ყანები»

გვხვდება ძველ ქართულ ენაში: ორნი მათგანნი მოვიდოდეს მასვე დღესა შინა **დაბასა**, რომელი ხშორაჳს იერუსალჱმსა ასსამეოც უტევან, ლ. 24,13 L; ხუთხრეს ქალაქსა და **დაბნებსა**, მრკ. (ხანმ.); მივიდეთ გარემო მახლობელთა მათცა **დაბა-ქალაქთა**, მრკ. 1,38 C; **მდაბრ** პურსა მიიღებდეს, Ath.-42 126v,16-17b; მოვიდეს **მდაბიორნი** იგი, სჳმ. მეს.. 53,11; **მდაბიურნი** იყვნეს და უსწავლელნი, A-1105 91r; ხიყო იგი **უდაბნოსა** ვიდრე გამოცხადებად მისა ისრაჱლისა მიმართ, ლ. 1,80 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **დაბ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **დობ-** და სვან **დäბ**. მეგრულსა და სვანურ ფორმებს ქართულთან შედარებით განსხვავებული მნიშვნელობა მოეპოვებათ, რაც ადვილად ასახსნელია.

ქართული და სვანური მასალა შეაპირისპირა ა. შანიძემ (ამის შესახებ იხ. თოფურია 1927a, 309); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა ვ. თოფურიამ (თოფურია 1927a, 309). ***დაბ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1973, 361).

***დათჳ-**

ქართ. **დათუ- დათჳ**; **დათვ-ი** (ახ. ქართ.)

მეგრ. **თუნთ- თუნთ**-ი «დათვი»

ლაზ. **თუთ-/მთუთ- თუთ**-ი/**მთუთ**-ი «დათვი»

სვან. **დäშდჳ დäშდჳ** «დათვი»

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: შევემთხჳო მათ, ვითარცა **დათჳ** განკრთომილი, ოსე 13,8 O; ჴარი და **დათჳ** ზოგად ძოვდენ, ესაია 11,7 J და სხვ.

ქართულ **დათუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თუნთ-**, ლაზური **თუთ-** და სვანური **დäშდჳ-**.

მეგრული და ლაზური ფორმებისათვის ამოსავალია საერთოზანური ***დოთჳ-**. ბოლოკიდური **ჳ**-ს ზეგავლენით ***დოთუ->*დუთჳ-**. წინაენისმიერი **თ**-ს წინ **ნ**-ს ასიმილაციური განვითარების, ბოლოკიდური **ჳ**-ს დისიმილაციური დაკარგვისა და ასიმილაციური დაყრუების შედეგად მივიღეთ **თუნთ-** (გუდავა 1960, 120). ***დოთჳ-** ფორმამ ასიმილაციური დაყრუების, **ჳ**-ს დისიმილაციური დაკარგვისა და **ო>უ** პროცესის შედეგად ლაზური **თუთ-** მოგვცა. **მთუთ-** ფორმაში **მ** განვითარებულია.

ქართველურ ენებში დადასტურებული ფორმები გამოავლენენ კანონზომიერ შესატყვისობას: ქართ. **თ** : მეგრ. **თ** : ლაზ. **თ** : სვან. **შდ** (იხ. მელიქიშვილი 1981, 70-78).

ქართული და ლაზური ენების მასალა გ. როზენმა შეაპირისპირა (Rosen 1845, 29); ქართული და მეგრული – მ. ბროსემ (Brosset 1849, 74); სვანური და ქართული – ა. გრენმა (Грен 1890, 128). ყველა ქართველური ენის მასალა გაანალიზა ფ. ბორკმა (Bork 1907, 26). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***და(ს)თუ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 70; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 95; Klimov 1998).

***დარ-**

ქართ. **დარ-** **დარ**-ე-ჲ «ცუდი; უვარგისი»; უ-**დარ**-ე-ს-ი «უმცირესი; უარესი»; მ-**დარ**-ე ...

სვან. **დარ-/დრ-** ხ-ო-**დრ**-ა «ცუდი»; მა-**დრ**-ენ-ე «უარესი»; ხ-ო-**დრ**-ამ-დ «უარესად» ...

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: ყოველნი ნათესავნი კაცთანი კეთილსა მსახურებასა დამორჩილებად: მთავართა, და რომელნი მთავართა ქუეშე არიან, აზნაურთა და **დარეთა**, კლარჯ. მრავალთ. 266,38-40; ამისა შემდგომად აღდგეს მეფობაჲ სხუაჲ **უდარჱსი** შენსა, დანიელ 2,39 O; არა აქუს მუნ სიმდიდრესა მეტობაჲ, ანუ სიგლახაკესა **უდარესობაჲ**, A-92 385 და სხვ.

ქართული **დარ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია სვანური **დრ-** (<***დარ-**).

მეგრული და ლაზური ექვივალენტები ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1926, 200). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***ხ-უ-დარ-ე** არქეტიპი (Климов 1973, 367; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 96).

***დარ-**

ქართ. **დარ-** **დარ**-ი; ავ-**დარ**-ი

მეგრ. **დორ-** ე-**დორ**-ია «მარჯვე დრო»

ლაზ. **დორ-** ჰე-მ-ინ-**დორ**-ა-ს «იმ დროს»

ქართული **დარ-** ფუძის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **დორ-** და ლაზური **დორ-** (გასარკვევია მეგრული ფუძის გაფორმების საკითხი). ჰ. ფოგტის ვარაუდით, **დარ-** ძირს უკავშირდება **დრ-ო** (Vogt 1939, 128). თითქოს ამას უნდა ადასტურებდეს ის, რომ **ავ-დარ**-ი ცუდ დროს ნიშნავს. «ამირანდარეჯანიანში» **დარი** «დროის» მნიშვნელობით

იხმარება: იგი ღაზნელი მუხთალი არის, და, თუ რას **დარს** დაიდებს, იმას კაცსა მშვიდობით არა გაუშვებსო (143).

მასალა შეაპირისპირა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 104).

***დაყჳ-**

ქართ. **დაყუ-** ი-**დაყუ**

მეგრ. **დუჸ-** **დუჸ**-ი «იდაყვი»

ლაზ. **დუყუ-** **დუყუ** «იდაყვი»

გვხვდება ძველ ქართულში: **იდაყუნი** უქმნნა ვეცხლისანი სუეტთა მათ, გამოსლვ. 38,20 O; ამას იტყჳს უფალი უფალი: ვაჲ, რომელნი შეაკერვენ სასთაულსა ყოველსა ქუეშე **იდაყუსა** ჴელისასა, ეზეკ. 13,18 OJ და სხვ.

თანამედროვე ქართულ სალიტერატურო ენაში **იდაყვ**-ი გვაქვს. **ი-დაყუ-** ფუძის **ი** პრეფიქსი ჩანს (თოფურია 1947, 456).

მეგრული **დუჸ-** (<***დუყჳ**-<***დოყჳ**-) კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **დაყჳ-** ძირს. **ო**>**უ** აიხსნება ბოლოკიდურა **ჳ**-ს ზეგავლენით. იგი შემდგომ დაიკარგა (გუდავა 1960, 120).

ლაზური **დუყუ-** (<***დოყუ**-) ზუსტად შეესატყვისება ქართულ **დაყუ-** ძირს (**ო**>**უ** ბოლოკიდურა **ჳ**-ს ზეგავლენით). ართაშნულ დიალექტში დადასტურებული **დუღ-** (ხე-**დუღ**-ი «იდაყვი») მიღებულია **ყ**>**ღ** მონაცვლეობის შედეგად (ჩიქობავა 1938, 12).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1927, 12); ლაზური მასალა არნ. ჩიქობავამ მოიხმო (ჩიქობავა 1938, 59).

***დაჴ-**

ქართ. **თხ-** **თხ**-ა; **თხ**-იერ-ი «ტიკი»

მეგრ. **თხ-** **თხ**-ა «თხა»

ლაზ. **თხ-** **თხ**-ა «თხა»

სვან. **დაჴ**-/**თხ-** **დაჴ**-ჷლ «თხა»; ლა-**თხ**-ირ «სათხე»

გვხვდება ძველ ქართულში: მომგუარე მე დიაკეული სამ წლისაჲ და **თხაჲ** სამ წლისაჲ და ვერძი სამ წლისაჲ, შესაქმ. 15,9 O; გამოარჩიე მიერ ყოველი ცხოვარი თეთრი ტარიგთაგან და ყოველი სპეტაკი და თეთრი **თხათაგან**, იქვე 30,32 O; განარჩია მას დღესა შინა ვაცები ჭრელები და სპეტაკი და ყოველი **თხაჲ** ნეზჳ ჭრელი და სპეტაკი, იქვე 30,35 O; რაჲთა არა განხეთქოს ღჳნომან ახალმან **თხიერი** და ღჳნოჲ

დაითხიოს, მრკ. 2,22 l; ალკიდა ... **თხიერაკითა** ღჳნოჲ, ივდით 10,5 O; იქცეოდეს ხალენებითა და **თხისტყავებითა**, A-689 33v,33-34a და სხვ.

ქართულ **თხ**-ა (<***დაკ**-ა) ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თხ**-ა, ლაზური **თხ**-ა და სვანური **დაკ**-. მეგრული და ლაზური ფუძეების ბოლოკიდური **ა** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ა** ხმოვანს (Климов, Мачавариани 1966, 19-25). სვანურში შემონახულია საერთოქართველურ ძირთან ახლოს მდგომი ფორმა (**დაკ**-).

ქართული, მეგრული და სვანური ენების მონაცემები ვ. თოფურიამ შეაპირისპირა (თოფურია 1926, 211-213); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 81).

არსებობს ძირის რეკონსტრუქციის რამდენიმე ცდა: ***თხა** (Bouda 1950, 293); ***დკა** (ЭСКЯ, 77; მაჭავარიანი 1965, 99); ***თკა** (Klimov 1998, 80); ***და-ხ-ალ**- (ჩიქობავა 1938, 81); ***და-კ-ალ**- (ჩიქობავა 1942, 16); ***დაკ**- (თოფურია 1926, 212; თოფურია 1927b, 184; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 97).

***დგ**-

ქართ. **დგ**- სა-**დგ**-ის-ი

მეგრ. **დგ**- ო-**დგ**-იშ-ი

დასტურდება ძველ ქართულში: წარიყვანოს იგი და მიიყვანოს იგი წყირთლთა კარისათა და განუჴურიტოს უფალმან მისმან **სადგისითა** ყური მისი, გამოსლვ. 21,6 O; აქუნნ მის თანა პური და წყალი, და **სადგისი** და ღუედი, ლიმონ. 9,2; შე-სამე-ეკრას გონებაჲ შენი **სადგისსა** მაგას, რომლითა ჰკერავ, A-1105 165r და სხვ.

**სა-დგ-ის**- ნაწარმოებია **დგ**- ძირიდან. ამ ტიპის მიმღეობა მეტად იშვიათად გვხვდება (**სა-კნ-ის-ი**; **სა-რცხ-ის-ი** ...). არის მოსაზრება, რომლის თანახმადაც, **სა-დგ-ის**- მიმღეობა **დეგ**-/**დგ**- ძირს უკავშირდება (ЭСКЯ, 168). სემანტიკური სხვაობა («დგომა»/«საჩხვლეტი იარაღი; დიდი ნემსი») ანგარიშგასაწევია, თუმცა ძველ ქართულში თითქოს დაიძებნება შუალედური რგოლი ასეთი გადასვლისათვის: არა ვინ **დაადგის სადგმელი** ახალი უმურკნველი სამოსელსა ძუელსა, მ. 9,16 D; არა ვინ **სადგმელი** სამოსლისა ახლისაჲ **დაადგის** სამოსელსა ძუელსა, რაჲთა არა ახალი იგი განაპოს, და ძუელსა მას ვერ შეჰგავს **სადგმელი** ახლისა სამოსლისაჲ, ლ. 5,36; იყვნეს ოთხთავე ყურთა მის საბლარდნელისათა **სადგმელნი** ოქროქსოვილნი, სინ. მრავალთ. 63,31 და სხვ.

ქართული და მეგრული ფუძეები ერთმანეთს ა. ცაგარელმა შეუპირისპირა (Цагарели 1880, 11). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***(ს)ა-დგ-ის-** არქეტიპი (ЭСКЯ, 168; Klimov 1998, 173).

***დგარ-**

ქარ-თ. **დგრ-** **დგრ**-იალ-ი; **დგრ**-იალ-ებ-ს

მეგრ. **დგურ-/დგირ-** **დგურ**-დგ-ინ-ი/**დგირ**-დგ-ინ-ი «დგრიალი»; **დგურ**-დგ-ინ-უნ-ს/**დგირ**-დგ-ინ-უნ-ს «დგრიალებს» ...

გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**დგრიალი** მრავალ ფერ ჴის ჴმაჲ». **დგრ-იალ-** შეიცავს **-იალ** სუფიქსს. ძირია **დგრ-**. მისი ბგერწერითი ვარიანტი უნდა იყოს **თქრ-** (შდრ.: **თქრ**-იალ-ი; **თქარ**-ა-**თქურ**-ი და მისთ.)

ქართული **დგრ-**(<***დგარ-**) ძირის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **დგურ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 34).

***დგჳეფ-/დგჳიფ-**

ქართ. **დგვეფ-/დგვიფ-** **დგვეფ**-ვ-ა «დარტყმის, ან დაცემის ხმა»; **დგვეფ**-ს; **დგვიფ**-ა ...

მეგრ. **დგვაფ-** **დგვაფ**-უ-ა «დარტყმის, ან დაცემის ხმა»; ი-**დგვაფ**-უ-ნ «ეცემა; ენარცხება»; დ-ი-**დგაფ**-უ «დაენარცხა» ...

ქართული ენის იმერულსა და გურულ დიალექტებში დასტურდება **დგვეფ-/დგვიფ-** ძირი. ამ ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **დგვაფ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 18).

***დგჳლეფ-**

ქართ. **დგვლეფ-** **დგვლეფ**-ა; **დგვლეფ**-ს ...

მეგრ. **დგვაფ-** **დგვაფ**-უ-ა «თქვლეფა»

ქართული **დგვლეფ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **დგვაფ-** (<***დგვლაფ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 34).

***დეგ-/დგ-**

ქართ. **დეგ-/დგ-** აღ-ვ-**დეგ**; და-**დგ**-ა; **დგ**-ომ-ა; და-ა-**დგ**-ინ-ებ-ს; და-ვ-ა-**დგ**-ერ; სა-**დგ**-ურ-ი ...

მეგრ. **დგ-** დო-**დგ**-უ «დადგა (მან იგი); **დგ**-უმ-ა «დადგმა»; **დგ**-უ-ნ «დგას»; ვ-ო-**დგ**-ინ-ან-ქ «ვადგენ; ვაყენებ»; ქო-დო-ვ-ო-**დგ**-ინ-ი «გავაჩერე» ...

ლაზ. **დგ-** დო-**დგ**-ინ-უ «დადგომა; გაჩერება»; ქო-დო-**დგ**-უ «დადგა (მან იგი)»; ვარ დი-**დგ**-ინ-ე-ნ «არ დაიდგომება»; ო-**დგ**-იმ-უ «დადგმა» ...

ამ ძირისაგან ნაწარმოები ფორმები ხშირია ძველ ქართულ ენაში: **აღმადგინე** მე და მივაგო მათ, ფსალმ. 40,11; მკუდარნი **აღდგებიან**, მ. 11,5 (ხანმ.); **აღდეგ**, აღიღე ცხედარი შენი, მრკ. 2,11 (ხანმ.); ხიტყოდეს, ვითარმედ არა არს **აღდგომაჲ**, მ. 22,23 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **დგ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **დგ-** და ლაზური **დგ-**. მიუხედავად ფორმობრივი და სემანტიკური სიახლოვისა, ნათელი არ არის ქართული **დგ-** ძირის მეგრულ **დოდირთუ** და ლაზურ **დოდგუთუ** ფუძეებთან კავშირი (შდრ.: ჩიქობავა 1938, 269; Schmidt 1962, 90; 105).

ქართული კაუზატიური ფუძის **(და)-ვ-ა-დგ-ინ-ებ** ზუსტი ფონემური შესატყვისია მეგრ. **ვ-ო-დგ-ინ-ან-ქ** «ვაყენებ მე მას» (იხ. Deeters 1930, 127).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირეს მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 294) და გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 127); ლაზური ექვივალენტი არნ. ჩიქობავამ გამოავლინა (ჩიქობავა 1938, 268-269). ***დეგ-/დგ-** არქეტიპი აღდგება ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 98-99; შდრ.: ЭСКЯ, 70-71).

***დეგ-/დგ-**

ქართ. **დგ-** და-**დგ**-ომ-ა (თუალისა) «დაბრმავება»

სვან. **დეგ-/დიგ-** **დეგ**-ნ-ი «ქრება»; **დიგ**-ე «აქრობს»; ხ-ო-**დგ**-ენ-ი «გაუქრება»; უ-**დგ**-ა «გაუქრობელი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: და ფრიადისა მის ტირილისაგან თუალნი მათნი **დაუდგიან**, Q-36 53r; თუალნი მისნი **დადგომილ** იყვნეს და ვერ ჰხედვიდა, I მეფ. 4,15 O და სხვ.

ქართული **დეგ-/დგ-** ძირის შესატყვისია სვანური **დეგ-/დიგ-**.

ისმის საკითხი ამ ძირის ***დეგ-/დგ-** ძირთან მიმართების შესახებ.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1999).

*დედ-

ქართ. **დედ-** **დედ**-ა-ჲ «დედა; ქალი»; **დედ**-ალ-ი; **დედ**-ა-მთილ-ი; **დედა**-კაც-ი; მ-**დედ**-რ-ი ...

მეგრ. **დიდ-** **დიდ**-ა «დედა»; **დად**-ულ-ი «დედალი»; **დი**-ა-ნთირ-ი «დედამთილი» ...

ლაზ. **დიდ-** **დიდ**-ა «მოხუცი ქალი; ბებია»; **დად**-ულ-ი «დედალი»; **და**-მთირე «დედამთილი»

სვან. **დედ-** **დედ**-ე «დედა; ბებია» (მიმართვის ფორმა); **დə̈დ**-ჵ «დედალი»

**დედ**-ა და მისგან ნაწარმოები ფორმები ხშირია ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: რომელსა ხუყუარდეს მამაჲ თჳსი, გინა თუ **დედაჲ** თჳსი ჩემსა ხუფროჲს, მ. 10,37 (ხანმ.); ხრქუა მას **დედამან** მისმან, ლ. 2,48 (ხანმ.); ხიყვნეს მუნ **დედანიცა** მრავალნი, რომელნი შორვით ხედვიდეს, მ. 27,35; მამალი, რომელი იქცევინ **დედალთა** შორის განუშორვრებელად და განუსუენებელად, იგავნი 30,31 O; განხუკჳრდებოდა **დედა-მამათა** მისთა, ლ. 8,56 (ხანმ.); ვიდოდა დედასა თანა თჳსსა **დედაბერსა**, A-1105 124v და სხვ.

მიუთითებენ, რომ **დედ-ა** სიმბოლური ხასიათის ფუძეა (Schmidt 1962, 105; ЭСКЯ, 71).

ქართულ **დედ-ა** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **დიდ-ა** და ლაზური **დიდ**-ა (პოზიციური შესატყვისობისათვის ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზური **ი** იხ. მელიქიშვილი 1975, 122-123; კანონზომიერია აუსლაუტში შესატყვისობა ქართ. **ა** : მეგრ. **ა** : ლაზ. **ა**, იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25).

სვანური **დედ**-ე (<***დედ-ə̈-ჲ** «დედიკო»; **დედ-ე-შ** «დედის სიყვარულო») ქართული **დედ-ა** ფუძის კანონზომიერ შესატყვისს წარმოადგენს (იხ. Schmidt 1962, 105). შესაძლოა, **დი** სვანურს მეგრულიდან ჰქონდეს შეთვისებული (Schmidt 1962, 36; 105; შდრ.: Rosen, 1847, 419; Грен 1890, 25).

**დედ**- ძირისაგანაა ნაწარმოები **დედალ**- ფუძე, რომელსაც კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **დად-ულ**-, ლაზური **დად-ულ**- და სვანური **დə̈დ-ჵ**- (შეფარდებისათვის ქართ. **-ალ** : სვან. **-ჵ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 83; ქართ. **ე** : სვან. **ə̈** მ. ქალდანმა ახსნა, იხ. ქალდანი 1969).

**დედ-ა**- ფუძე შედის **დედა-მთილ**- კომპოზიტის შემადგენლობაში. ქართულ **დედამთილ**- ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული

**დიანთირ**-(<***დიდამთირ**-) და ლაზური **დამთირ**- (<***დიდამთირ**-). სვანური **დიმთილ**- მეგრულიდან არის ნასესხები (ЭСКЯ, 72).

ქართული **დედ-ა**, მეგრული **დიდ-ა** და ლაზური **დიდ-ა** ერთმანეთს გ. როზენმა დაუკავშირა (Rosen 1845, 31); ქართული **დედ-ალ**- და მეგრული **დად-ულ**- შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 110); ლაზური და სვანური ენების მასალა გამოავლინა ნ. მარმა (Марр 1912c, 425); ქართული **დედა-მთილ**- და მეგრული **დიან-თირ**- ერთმანეთს შეუდარა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 110); ლაზური მასალა მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 37-38).

საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის, ჩვენი ვარაუდით, აღდგება ***დედ**- არქეტიპი (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 99-100; შდრ.: ЭСКЯ, 71-72; Klimov 1998, 38).

***დეჳ**-/**დჳ**-

ქართ. **დევ**-/**დვ**-/**დ**- და-ვ-**დევ**; ი-**დვ**-ა; და-**დ**-ებ-ა; ა-**დვ**-ილ-ი ...

მეგრ. **დვ**-/**დ**- **დვ**-ალ-ა «დადება»; ბ-**დვ**-ან-ქ «ვდებ»; ქ-გე-ბ-**დვ**-ი «დავადე»; გე-**დვ**-ალ-ირ-ი «დადებული»; ქალე-**დ**-უ «ჩაიდო»; მო-**დვ**-ალ-ა «ჩაცმა»; მი-ი-ბ-**დვ**-ი «ჩავიცვი»; კუჩხ-მო-**დვ**ალ-ი «ფეხსაცმელი» ...

ლაზ. **დვ**-/**დ**- გე-**დვ**-ალ-უ/დო-**დვ**-აფ-უ «დადება»; ქო-დო-**დვ**-ი «დადე»; ქო-დო-**დ**-უ «დადო»; მო-ვ-ი-**დვ**-ი/მო-ბ-ი-**დვ**-ი «ჩავიცვი»; კუჩხეში მო-**დვ**-ალ-უ «ფეხსაცმელი» ...

სვან. **დ**- ლი-**დ**-ი «დადება»; ლი-**დ**-ესგ-ი «დადება»; **ხ**-უ-**დ**-ი «ვდებ»; ესუ-**დ** «დავდე»; მჷ-**დ**-ი/მჷ-**დ**-ესგ «დამდები» ...

გვხვდება ძველ ქართულში: სადა-იგი **ხიდვა** გუამი იესუჲსი, ი. 20,12 L; რომელსა ზედა **ჰიდვა** განრღუეული, მრკ. 2,4 l; **ხდევით** ... ნადირობად, ლ. 5,4 (ხანმ.); ნუ **აღიდებთ** ტჳრთთა დღეთა შაბათთასა, იერ. 17,21 O; შეთქმულ იყვნეს კაცნი ისრაელისანი მზირთა მათ თანა მახჳლითა **აღდებად** ცეცხლისა და კუამლისა ქალაქსა მას შინა, მსაჯ. 20,38 O; ცეცხლი **აღდებულ** არს სენაკსა შინა მამისასა, ხანმთ. 294,17 და სხვ.

**დევ**-/**დვ**- ძირს მრავალი ფუძე უკავშირდება. ამ ძირისაგან ნაწარმოებად მიიჩნია ჰ. ფოგტმა **ა-დვ-ილ**- ფუძე (Vogt, 338).

ქართული **დვ**-(<**დევ**-) ძირის ზუსტი ფონემური შესატყვისია მეგრული **დვ**-/**დ**-, ლაზური **დვ**-/**დ**- და სვანური **დ**-(<***დჳ**-).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 269-270); სვანური ექვივალენტი გამოავლინა გ. დეეტერსმა (იხ. Schmidt 1962, 104; იხ. აგრეთვე Климов 1960, 25; ЭСКЯ, 72; მაჭავარიანი 1965, 19). ჩვენი აზრით, საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე უნდა აღდგეს ***დეჳ-/დჳ-** არქეტიპი (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 100-101; შდრ.: ЭСКЯ, 72).

***დერ-/დრ-**

ქართ. **დერ-/დრ-** შე-ვ-**დერ**-კ; გან-**დრ**-ეკ-ა; გარდა-ვ-**დრ**-იკ-ე; მო-**დრ**-კ-ა ...
მეგრ. **დირ-** **დირ**-იკ-უ-ა «ღუნვა»; **დირ**-იკ-უნ-ს «ღუნავს»; **დირ**-იკ-უ «მოღუნა»; **დირ**-აკ-ელ-ი «მოღუნული» ...
ლაზ. **დრ-/დურ-** **დრ**-იკ-უფ-ს «დრეკს; ღუნავს»; **დრ**-უკ-უ-ნ «იღუნება; იდრიკება»; **დურ**-კ-უ «მოიღუნა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ყოველთა გონებაჲ **დრიკის** და გარდააქციის სიხარულად, II ეზრა 3,20 O; იწყო მუკლთა **დრეკად**, Sin.-6 63v; სუეტნი შექმნნა ვეცხლისანი, კამარად **დრეკილი** მისი — ოქროჲსაჲ, ქებ. ქებ. 3,10 O; **აღმოსდრკეს** და მიიწინეს პატიოსანსა ტაძარსა წმიდისა ლეონტისსა, Jer.-3 145v,14-15 და სხვ.

ქართულ **დრ-ეკ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **დირ-აკ-** (<***დრ-აკ-**); ქართული **დრ-იკ-** ფუძის შესატყვისია მეგრული **დირ-იკ-** (<***დრ-იკ-**) და ლაზური **დრ-იკ-**; ლაზური **დურ-კ-** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **დრკ-** (<***დრ̥-კ-**) ფუძეს.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 103); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 270). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***დრეკ-/დრიკ-/დერკ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 74); თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა — ***დერ-/დრ̥-** (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 188-191).

***დელ-**

ქართ. **დღ-** **დღ**-ე; **დღ**-ე-ნ-დელ-ი; მ-**დღ**-ევ-რ-ი ...
მეგრ. **დღ-** **დღ**-ა «დღე»
ლაზ. **დღ-/ნდღ-** ან-**დღ**-ა-ნ-ერ-ი «დღევანდელი»; **მდღ**-ორ-ა/**ნდღ**-ორ-ა/**მდღ**-ურ-ა/**ნდღ**-ურ-ა «წელან»; **დღ**-ალ-ეულ-ი «დღიური»; **ნდღ**-ალ-ერ-ი «დღისით»; ო-**ნდღ**-ერ-ი «შუადღე»; გე-**ნდღ**-ან-ი «ზეგ»; **დღ**-ა-გუნძ-ა-შ-ი «სადღეგრძელო» ...

სვან. **დელ-** ლა-**დელ** «დღე»; მç-**ლ-დელ** «მწყემსი»

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: ესე მესამჱ **დღჱ** არს, ვინაჲთგან ესე იქმნა, ლ. 24,21 L; პური ჩუენი სამარადისოჲ მომეც ჩუენ **დღეს**, მ. 6,11 (ხანმ.); განხეთქოს უფალმან მეფობაჲ შენი ქუეყანასა ზედა და სახლსა მას ისრაჱლისასა **დღესდღე**, I მეფ. 15,28 O; დადვა იოსებ ესე ბრძანებაჲ ქუეყანასა ეგჳპტისასა ვიდრე **დღჱნდელად დღედმდე**, შესაქმ. 47,26 O და სხვ.

ქართულ **დღ-ე** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **დღ-ა**, ლაზური **დღ-ა** და სვანური **დელ-**. ლაზურ **მდღა/ნდღა** ფორმებში **მ/ნ** განვითარებულია (იხ. Schmidt 1962, 89; 105). მეგრულის და ლაზურის ზოგ წარმოქმნილ ფორმაში **ლ** მეორეულია (Schmidt 1962, 105; შდრ.: ჩიქობავა 1938, 193; ჩიქობავა 1942, 16). სვანური **ლა-დელ** ფუძე გამოავლენს **ლა-** პრეფიქსს, რომლის ფუნქცია არ არის ნათელი (შდრ.: ЭСКЯ, 76).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 33); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ა. გრენმა (Грен 1890, 135; იხ. აგრეთვე Марр 1912a, 27; Марр 1912-1914, 420).

გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***დღე-** არქეტიპი (ЭСКЯ, 75), კ. ჰ. შმიდტმა – ***დელ-**, ან ***დალ-** (Schmidt 1962, 106).

***დიდ-**

ქართ. **დიდ-** **დიდ**-ი; **დიდ**-ად-ი; ა-**დიდ**-ებ-ს; მ-**დიდ**არ-ი; **დიდ**-რ-ო-ა ...

მეგრ. **დიდ-** **დიდ**-ი «დიდი»

ლაზ. **დიდ-** **დიდ**-ი «დიდი»; **დიდ**-ო «დიდად»

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: გარდაგორვებულ იყო ლოდი იგი, რომელი იყო **დიდ** ფრიად, მრკ. 16,4 L; რომელსა მიეცა **დიდად**, **დიდადცა** იძიონ მისგან, ლ. 12,48 (ხანმ.); მრავალთა მდიდართა დადვეს **დიდადი**, მრკ. 12,41 C; ბრმანი ხედვიდეს და **ადიდებდეს**, მ. 15,31 (ხანმ.); შენი ყოველი ჩემი არს და ჩემი შენი არს, და **დიდებულ** ვარ მე მათ შორის, ი. 17,11 (ხანმ.) მწუხარე იქმნა, რამეთუ იყო იგი **მდიდარ** ფრიად, ლ. 18,23 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **დიდ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **დიდ-** და ლაზური **დიდ-** (შდრ.: ჩიქობავა 1938, 234).

ქართული და მეგრული ფორმები შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 36); ლაზური მასალა არნ. ჩიქობავამ მოიხმო (ჩიქობავა 1938, 234). ***დიდ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 73). მანვე მიუთითა, რომ ***დიდ-** რედუპლიცირებული ფუძე უნდა იყოს (იქვე).

***დიდღ-**

ქართ. **დიდღ-** **დიდღ**-ინ-ი «ბუზღუნი»; **დიდღ**-ინ-ებ-ს; ა-**დიდღ**-ინ-დ-ა ...

მეგრ. **დღირდღ-** **დღირდღ**-ინ-ი «ბუზღუნი»; **დღირდღ**-ინ-უნს «ბუზღუნებს»; ქჷ-დ-ი-**დღირდღ**-ინ-უ «იბუზღუნა» ...

სვან. **დდღ-** ლი-**დდღ**-უნ-ე «ბუზღუნი»

ქართული **დიდღ-** ძირის შესატყვისებია მეგრული **დღირდღ-** (თავკიდურა კომპლექსი მეგრულში ასიმილაციურად არის წარმომდგარი. ამ მოვლენის შესახებ მეგრულში იხ. Кипшидзе 1914, 07; განვითარდა **რ** თანხმოვანიც) და სვან. **დდღ-** (<***დიდღ-**).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 34; Fähnrich 1987, 33).

***დიკ-**

ქართ. **დიკ-** **დიკ**-ა «ხორბლის ჯიში»

ლაზ. **დიკ-** **დიკ-ა** «ხორბალი»; **დიკ**-ა-შ-მქირ-ი «პურის ფქვილი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: უფროჲსი სათესავი მთასა შინა იქმნებოდა თოკითა: საწუნე და **დიკაჲ** და სელი, იოვ. და ეფთ. 90,2.

ქართული **დიკ-ა** ფუძის კანონზომიერი შესატყვისია ლაზური **დიკ-ა**. ლაზურის ფუძის ბოლოკიდურა **ა** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ა**-ს (ამის შესახებ იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25).

მეგრული და სვანური ექვივალენტები ცნობილი არ არის.

ქართული და ლაზური ენების მასალა ი. ჯავახიშვილმა შეაპირისპირა (ჯავახიშვილი 1930, 328-330; 406-412). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***დიკა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 73).

***დინდგ-**

ქართ. **დინდგ-** **დინდგ**-ელ-ი

მეგრ. **დგვინდგ-** **დგვინდგ**-უ «ფისი»

ლაზ. **დინდგ-/დუნდგ-** **დინდგ**-უ/**დუნდგ**-ა «ფისი; შავი ცვილი»

**დიდგელ-** არ არის დადასტურებული ჯერჯერობით ცნობილ ძველი ქართული ენის ძეგლებში. გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**დინდგელი** სკის პირის ცვილი» და იქვე წყაროს დაუსახელებლად დამოწმებულია **გადინდგელდეს** ზმნური ფორმაც. ქართულ დიალექტებში გვხვდება **დინდგლი** «შავი, უხარისხო სანთელი» (მთიულური და გუდამაყრული); **დინდგელა** «ფუტკრის მიერ სკაში დამზადებული წებოვანი მასა, ცვილისებური» (აჭარული); **დინდგელი** «ფიჭის გამოწურვის შემდეგ დარჩენილი ნარჩენი»; **დგინდგლი** «წვინტლი» (მთიულური); **დინდგელი** «ცხვირში გამხმარი წვინტლი» (ინგილოური); **დინდგლი** «შავი მიწა, ტალახიანი» (ქიზიყური) და სხვ. (ღლონტი 1974, 207-209).

ქართული **დინდგ-ელ-** ფუძის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **დგვინდგ-უ-** (<***დინდგ-უ-**. მეგრულში ასიმილაციურადაა ჩამოყალიბებული თავკიდური **დგ** კომპლექსი; იხ. Кипшидзе 1914, 07; განვითარებულია **ვ** თანხმოვანიც. შესატყვისობა ქართ. -ელ : მეგრ. -უ : ლაზ. -უ კანონზომიერია; იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-89) და ლაზური **დინდგ-უ, დუნდგ-ა** (<**დინდგ-**).

სვანური ექვივალენტი ჯერჯერობით ცნობილი არ არის.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 73). მანვე ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***დინდგელ-** არქეტიპი (იქვე; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 104; Klimov 1998, 41).

***დიღჳამ-**

ქართ. **დიღუამ- დიღუამ-ი**

სვან. **დიღჳამ- დიღჳამ**

დადასტურებულია «ქართლის ცხოვრებაში»: დევნა-უყო ირემთა ველსა **დიღომისასა,** I 21,19; დაუბანაკა მათ **დიღმით** ვიდრე ქართლისკართამდე, I 179,20; მოეგებნეს ქალაქის ბერნი, დარბაზის ყმანი, ცხენოსანნი **დიღმისა** ველსა, I 299,5 და სხვ.

იმერული **დილღვამ-/დიღვამ-** "ქონებას, სიმდიდრეს" ნიშნავს (ღლონტი 1974, 208).

ქართული **დიღუამ-** ფორმის შესატყვისი შეიძლება იყოს სვანური **დიღჳამ.**

მასალა შეაპირისპირა და ***დიღჳამ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 41).

***დიყ-**

ქარ. **დიყ-** **დიყ**-ი «მინდვრის მცენარე; მაღალი ბალახი»

მეგრ. **დიჸ-** **დიჸ**-ი «მინდვრის მცენარე»

სულხან-საბას ლექსიკონში გვხვდება **დიყა**.

ქართულ **დიყ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **დიჸ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 33).

***დიკ-**

ქართ. **თიკ-** **თიკ**-ა «თიხა; ტალახი»

მეგრ. **დიხ-** **დიხ**-ა/**დეხ**-ა «მიწა; ადგილი»; **დიხ**-ა-უშქურ-ა «მიწისვაშლა»

ლაზ. **დიხ-** **დიხ**-ა «მიწა; ნიადაგი»

დასტურდება ძველ ქართულ ენაში: ვითარცა **თიკაჲ** კელსა შინა მეკეცისასა, ეგრეცა თქუენ ხართ კელსა ჩემსა, სახლო ისრაჱლისაო, იერ. 18,6 (ხანმ.); კაცთა ნახჭნი ფერკთანი არა ოდეს **თიკიან** ექმნებიან სლვასა, ხანძთ. 269,11; იოაბ იყო ყოველსა მას ზედა ერსა ისრაჱლისასა და ბანეა, ძჱ იოდანჱსი, **თიკისმოქმედსა** ზედა იყო, II მეფ. 20,23 O; ესე იგი არს, **თიკნარად** და აღრეულად წყლითა, ექუს. დღეთ. 46,3-4; პოვის ტბური **თიკოვანი**, სახისა სიტყ. 283,32 და სხვ.

ქართულ **თიკ-ა** (<***დიკ-ა** ასიმილაციით) ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **დიკ-ა** და ლაზური **დიხ-ა** (მეგრული და ლაზური ფორმები საერთოზანური ***დიკ-ა** არქეტიპისგან მომდინარეობენ). შესატყვისობა ქართული **ა** : მეგრული **ა**: ლაზური **ა** აუსლაუტში კანონზომიერია (Климов, Мачавариани 1966, 19-25).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირეს ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 35) და მ. წერეთელმა (Tseretheli 1959, 80). გ. კლიმოვი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგენს ***თიკა-** არქეტიპს (Klimov 1998, 72).

***დლაყჳ-**

ქართ. **დლაყვ-** **დლაყვ**-ი

ლაზ. **დურყუ-** **დურყუ** «ნიდაყვი»

არ არის დადასტურებული ძველი ქართული ენის ძეგლებში. სულხან-საბას ლექსიკონში (ზოგ – CD ხელნაწერებში) წყაროზე მიუთითებლად გვხვდება **დლაყვი** «ცხოელთ მკლავი; მკრის შუა ძუალი». **დლაყვი** დასტურდება ხევსურულ დიალექტშიც: «სხეულის ნაწილი, სადაც ბარკალი გარედან ეკვრის მუცელს» (ღლონტი 1974, 59).

ქართული **დლაყვ-** ძირის კანონზომიერი ლაზური შესატყვისია **დურყუ-**. ლაზური ო>უ ბოლოკიდურა უ-ს ზეგავლენით (გუდავა 1960, 120). **რ** გადასმულია: ***დრუყუ>დურყუ** (ЭСКЯ, 74; ჩიქობავა 1938, 59).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 59). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***დ(ლ)აყუ̂-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 74). ცხადია, დაისმის საკითხი ***დაყუ̂-** არქეტიპთან მიმართების შესახებ.

***დნ-**

ქართ. **დნ-** და-**დნ**-ობ-ა «დადნობა; დალევა; გაცვეთა»

მეგრ **დინ-/დჷნ-** **დინ**-აფ-ა/**დჷნ**-აფ-ა «დაკარგვა»; ვ-ო-**დინ**-უ-ან-ქ «ვკარგავ»; მი-ვ-ო-**დინ**-ე «დავკარგე»; ვ-**დინ**-უ-ქ/ბ-**დინ**-ჷქ «ვიკარგები; ვიღუპები»; გე-**დინ**-აფ-ა «დაკარგვა»; დინო-**დინ**-აფ-ა «დაკარგვა» ...

ლაზ. **ნდინ-/ნდუნ-/დუნ-** ქა-გო-ვ-ო-**ნდინ**-აფ «ვკარგავ»; ქა-გო-ვ-ო-**ნდინ**-ი «დავკარგე»; გო-**ნდუნ**-უ «დაიკარგა»; გო-მ-**დუნ**-ი-თ «დავიკარგეთ» ...

სვან. **ნ-** ლი-**ნ**-ე «დნობა»

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: ეგრე **განდნენ** ცოდვანი შენნი, ისუ ზირაქ 3,17 O; ბრძანა შექმნაჲ ტაფაკისა დიდისაჲ და **განდნობად** მას შინა ტყუივი, ისტ. ქრესტ. II 59,30; **განდნობილი** და მდინარე ტყჳვი პირთა მათთა უბრძანა შთასხმად, Jer.-24 19v, 7-8; მყის კეთილად **გარდაიდნოს** სამსახუროდ ჭურჭლებად, A-129 106v,18-20b; შეურაცხ-ვყოთ მყინვარი ესე **დადნობადი**, უძვ. იადგ. 142,19-20 და სხვ.

ქართული **დნ-** ფორმის შესატყვისი უნდა იყოს მეგრ. **დინ-/დჷნ-** (***<დნ-**), ლაზური **დუნ-/ნდინ-/ნდუნ-** (<***დნ-**; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვან. **ნ-** (<***დნ-**; *ლი-**დნ**-ე>ლი-**ნ**-ე, იხ. ЭСКЯ, 74).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1930, 300); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 271); სვანური – გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 74). საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის ***დნ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (იქვე).

***დოლ-**

ქართ. **დოლ-** **დოლ**-ა

მეგრ. **დულ-** **დულ**-უ «ურქო (თხა)»

ქართული ენის დიალექტებში (ხევსურულში, ფშაური, გურული) **დოლ-ა** ნიშნავს «ურქო ძროხას, ან პირუტყვს» (ღლონტი 1974, 211).

ქართული **დოლ-** ძირის შესატყვისია მეგრ. **დულ-** (<***დოლ-**). ქართულ **დოლ-ა** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **დულ-უ** (შეფარდება ქართ. **ა** : მეგრ. **უ** (<***ო**) ფუძის, როგორც ატრიბუტული მსაზღვრელის, ხასიათით აიხსნება).

მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1953, 140).

ჩვენ აღვადგენთ ***დოლ-** არქეტიპს (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 106; შდრ.: Klimov 1998, 42).

***დონდ-**

ქართ. **დონდ-** **დონდ**-ლ-ო «დუნე; ზარმაცი»

მეგრ. **დორდ-** **დორდ**-ი «დონდლო; დუნე; ზანტი»

ქართული **დონდ-** ძირის შესატყვისი ჩანს მეგრული **დორდ-** (ასახსნელია ქართ. **ნ**-სა და მეგრ. **რ**-ს მიმართება).

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1998b, 7).

***დუდ-**

ქართ. **დუდ-** **დუდ**-ი «ქათმის ბიბილო»

მეგრ. **დუდ-** **დუდ**-ი «თავი»

ლაზ. **დუდ-** **დუდ**-ი «თავი; კეფა; სათავე»

სვან. **დუდ-** **დუდ**-ულ «ძუძუსთავი»

ქართული ენის ზოგ დიალექტში (ფერეიდნული, ზემოაჭარული, გურული) **დუდი** ნიშნავს «ქათმის ბოლოს; თავის თხემს» (ღლონტი 1974, 213).

ქართულ **დუდ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **დუდ-**, ლაზური **დუდ-** და სვანური **დუდ-** (სვანურში **-ულ** კნინობითის მაწარმოებელია).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 44); ქართული და სვანური ექვივალენტები გამოავლინა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის ***დუდ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 75).

***დუთე-**

ქართ. **თთუე-** **თთუე** «თვე»; **თვე** (ახ. ქართ.)

მეგრ. **თუთა-** **თუთა** «მთვარე; თვე»

ლაზ. **თუთა-/მთუთა-** **თუთა/მთუთა** «მთვარე; თვე»; **თუთ**-ერ-ი «თვისა»;
**თუთ**-ა-შ-თე «მთვარის სინათლე» ...

სვან. **დოშდ-** **დოშდ**-ულ «მთვარე»; **დოშდ**-იშ «ორშაბათი»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: მიხუდგა ელისაბედ, ცოლი მისი, და ხიფარვიდა თავსა თჳსსა ხუთ **თთუე**, ლ. 1,24 (ხანმ.); **თუესა** მეექუსესა მოივლინა გაბრიელ ანგელოზი ქალწულისა, სინ. მრავალთ. 12,28-29 და სხვ.

ადიშის ოთხთავში (ლ. 1,24) იკითხება **თუთე**, რაც გადამწერის კალმისმიერ შეცდომად უნდა მივიჩნიოთ (თოფურია 1926, 217).

ქართველურ ენათა შეპირისპირების შედეგად შეიძლება აღვადგინოთ ***დუთე-** არქეტიპი, რომლისაგანაც კანონზომიერად გამოიყვანება ქართული **თთუე-** (<***თუთე**-<***დუთე**-), მეგრული **თუთა**-(<***დუთე**-), ლაზური **თუთა** (<***დუთა**-; **მთუთა-** ფორმაში **მ** ანლაუტში განვითარებულია) და სვანური **დოშდ-**. სვანურში ამ ძირს შემონახული აქვს **მხოლოდ** უძველესი მნიშვნელობა.

ქართული, მეგრული და ლაზური ფორმები შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 33); სვანური და მეგრული — ა. გრენმა (Грен 1890, 129). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***დუ(ს)თე-** (ЭСКЯ, 75) და ***თუთე-** (Klimov 1998, 74) არქეტიპები (შდრ.: Schmidt 1962, 114; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 107).

***დუთხ-**

ქართ. **თხ-** **თხ**-ელ-ი

მეგრ. **თხითხ-** **თხითხ**-უ «თხელი»

ლაზ. **თუთხ-/თითხ-/თხ-/ნთხ-** **თუთხ**-უ/**თითხ**-უ «თხელი»; გო-**თხ**-იმ-უ «გათხელება»; ქო-გო-**ნთხ**-იფ «გაათხელებ» ...

სვან. **დგთხ-** **დგთხ**-ელ/**დჹთხ**-ელ «თხელი»; ლი-**თხ**-ელ-ე «გათხელება»; ლგ-**თხ**-ა̈ლ-ე «გათხელებული» (უშგ.) ...

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: ვფუფუნებდეთ სამოსლითა ჩჩჳლითა და **თხელითა**, A-92 235; ბუნებაჲ იგი ზედაჲთ წულილ და **თხელ** არს და ვერმისაწდომელ საცნობელთაგან, იქვე 47,16-17 და სხვ.

ქართულ **თხ-ელ-** (<***დუთხ-ელ-**) ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თხითხ-უ** (<***თითხ-უ**<***თუთხ-უ**<***დუთხ-უ** ასიმილაციის, **უ**-ს **ი**-ში გადასვლისა და **ხ**-ს განვითარების შედეგად. შეფარდება ქართ. **-ელ** : მეგრ. **-უ** : ლაზ. **-უ** კანონზომიერია, იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-90; **ხ**-ს გან-

ვითარების შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 173), ლაზური **თუთხ-უ** (<***თთხ-უ**<***დუთხ-უ**) და სვანური **დგთხ**-/**დო̄თხ** (<***დუთხ**-).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 113; ჭარაია 1918, 173); სხვა ქართველურ ენათა მასალა მოიხმო ვ. თოფურიამ (თოფურია 1926, 215-216). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა ***თთხელ**- არქეტიპი (ЭСКЯ, 93; შდრ.: თოფურია 1926, 216; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 102). მანვე უკანასკნელ ხანს ***თთხ-ელ**- არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (Klimov 1998, 71); ი. მელიქიშვილის აზრით, უნდა აღდგეს ***თხ**-, ან ***დითხ**- არქეტიპი (Melikischwili 1999).

***დუმ-**

ქართ. **დუმ-** **დუმ**-ი-ს; და-ი-**დუმ**-ა; **დუმ**-ილ-ი; ი-**დუმ**-ალ ...
სვან. **დუმ/დუ̂იმ-** ლი-**დუმ**-ე «საიდუმლოს შენახვა»

გვხვდება ძველ ქართულში: ფარისეველნი იგი ხუფროს ამით **ხადუმებდეს**, რამეთუ შეხუძნდა მათ გალობაჲ იგი მათი, ხანმ. მრავალთ. 6r,6-10a; ხოლო იესუ **დუმნა**, მრკ. 14,61 (ხანმ.); იყო ყოვლითურთ **დუმილი**, კურთხ. იაკ. 38,6; რაჲ ჰყავ ესე? რაჲსა **იდუმალ** წარმოივლტოდე? შესაქმ. 31,26 O და სხვ.

ქართულ **დუმ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვან. **დუმ**-/**დუ̂იმ**-.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 42).

***დუღ-**

ქართ. **დუღ-** **დუღ**-ს; **დუღ**-ილ-ი; აღ-**დუღ**-ებ-ა
მეგრ. **დუღ-** **დუღ**-ა «მდუღარე»
ლაზ. **ნდუღ-** გე-**ნდუღ**-ერ-ი «საჭმლის სახეობა (ეტიმოლოგიურად: «ადუღებული; მოდუღებული»») ...

გვხვდება ძველ ქართულში: **აღსდუღდი**, ვითარცა წყალი, შესაქმ. 49,4 O; **აღადუღის** უფსკრული, ვითარცა ქუაბი, იობ. 41,21 O; **აღდუღნა** გულისწყრომითა, სინ. მრავალთ. 118,33; და შთაკდა სიავსა მას **აღდუღებულსა**, პარხლ. მრავალთ. 795,5-6a; სიტყუასა ამას ზედა **დუღილი** იქმნა დიდი ქუეყანისაჲ, აპოკრ. მოციქ. 65,16 და სხვ.

ქართულ **დუღ**- ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **დუღ**- და ლაზური **ნდუღ**- (ლაზურში **ნ** განვითარებულია. წინაენისმიერთა წინ

**ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

ქართული და მეგრული ფორმების კავშირზე ი. ყიფშიძემ მიუთითა (Кипшидзе 1914, 229); ლაზური მასალა მოიხმო და ***დუღ**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 169).

***ღღაბ**-

ქართ. **ღღაბ**- **ღღაბ**-ნ-ი-ს; **ღღაბ**-ნ-ა; და-**ღღაბ**-ნ-ილ-ი

სვან. **ღღბ**- ლი-**ღღბ**-ე «გაჭუჭყიანება»

ქართული ენის ზოგ დიალექტში (იმერული, გურული) გვხვდება **ღღაბ**-. ამ ძირის შესატყვისია სვანური **ღღბ**-(<***ღღაბ**-). მეგრულსა და ლაზურში შესატყვისი ძირები გამოვლენილი არ არის.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 34-35).

***ღღჳ**-

ქართ. **ღღვ**- **ღღვ**-ებ-ს; შე-**ღღვ**-იბ-ა ...

მეგრ. **ღღვ**- ინო-**ღღვ**-აბ-უ-ა «ტყაპანის გადენა»; დინა-**ღღვ**-აბ-უ «ტყაპანი გაადინა»

ლაზ. **ღღვ**- დო-მ-**ღღვ**ალ-ა-რ «ავურევ»

სვან. **ღღ**- **ღღ**-ულ/**ღღ**-გლ «ხმა რძის ჩამოწველისას»

ქართულ **ღღვ**- ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **ღღვ**-, ლაზური **ღღვ**- და სვან. **ღღ**-(<***ღღჳ**-).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 271); სვანური ექვივალენტი დაძებნა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის ***ღღჳებ**- არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 76; შდრ.: Klimov 1998, 44).

***ღღლეზ**-/**ღღლიზ**-

ქართ. **ღღლეზ**-/**ღღლიზ**- **ღღლეზ**-ს «გლეჯს; ხევს»; გა-ღღლიზ-ა; **ღღლეზ**-ა; გა-**ღღლეზ**-ილ-ი ...

მეგრ. **ღღირაზ**-/**ღღიროზ**-/**ღღირიზ**- **ღღირაზ**-უ-ა/**ღღიროზ**-უ-ა/**ღღირიზ**-უ-ა «დაგლეჯა; დახევა»; **ღღირიზ**-უნ-ს «გლეჯს; ხევს»; გო-**ღღირიზ**-უ «გაგლიჯა; დახია» ...

ქართულ **ღღლეზ**- ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღღირაზ**- (<***ღღრაზ**-); ხოლო ქართულ **ღღირიზ**- ფორმას — მეგრული **ღღირიზ**- (<***ღღირიზ**-). მეგრული **ღღიროზ**- ფორმის მიხედვით შეიძლება ქართულში აღვადგინოთ ***ღღირაზ**-.

მასალა შეაპირისპირა ტ. გუდავამ (ამის შესახებ იხ. ЭСКЯ, 77). მანვე ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***დღლეზ**-/**დღლიზ**- (ЭСКЯ, 76) და ***დღლ-ეზ**-/**დღლ-იზ** (Klimov 1998, 44) არქეტიპები.

***დღულ-**

ქართ. **დღლ-** **დღლ**-უ/**დღლ**-უ-ვ-ი «თხელი; ჩვილი; არამკვრივი (ცომისებრი)»; **დღლ**-ო «ქაფიანი; გათხელებული»; **დღლ**-ოფ-ო «სქელი ტალახი»; ა-**ნდღლ**-ოვ-ა «ამღვრევა»; **დღვ**-ილ-ი «ახალი კევი» ...

მეგრ. **დღულ-**/**ნდღულ-** **დღულ**-აფ-ა/**ნდღულ**-აფ-ა «დნობა»; ვ-ო-**ნდღულ**-უ-ან-ქ «ვადნობ»; **ნდღულ**-ე «დნება» და სხვ.

ლაზ. **ნდღულ-** ო-**ნდღულ**-უ «დნობა»; დო-**ნდღულ**-უ «გადნა»; **ნდღულ**-უ-ნ «დნება» ...

ქართულ **დღლ-** (<***დღულ-**) ფორმას შეესატყვისება მეგრული **დღულ-** (**ნდღულ-**<**დღულ-**) და ლაზური **ნდღულ-** (<**დღულ-**; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1936, 271). ქართული ექვივალენტი გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***დღლ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 76).

# ე

***ე-**

ქართ. **ე-** (ვნებითი გვარის ნიშანი) **ე**-მალ-ვ-ი-ს; **ე**-ზრდ-ებ-ი-ს ...

მეგრ. **ა-** **ა**-ჭარ-ე-ნ «შეუძლია წეროს»; **ა**-ჭკომ-ე-ნ «შეუძლია ჭამოს»

ლაზ. **ა-** **ა**-ჭარ-ე-ნ «შეუძლია წეროს»; **ა**-ჭკომ-ე-ნ «შეუძლია ჭამოს»

სვან. **ე-** (ვნებითი გვარის ნიშანი) **ხ**-**ე**-სპ-ი «ექცევა; უტრიალდება»; **ხ**-**ე**-გუ̂შ-ი «ევსება»; **ხ**-**ე**-წუ̂ენ-ი «ეჩვენება» ...

**ე-** პრეფიქსი დასტურდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: მ[შრ]ომელთა ამას ეკლესიასა შინა შე**ხე**წიე, ბოლნ. წარწ.; თავადი იესუ მი**ხე**ახლა მათ, მ. 24,15 L და სხვ.

ეგევე **ე-** პრეფიქსი გვაქვს რამდენიმე ზმნასთან, რომლებიც «რელაციას» გამოხატავენ: **ე**-სავს, **ე**-კიცხევს, **ე**-ცინის, **ე**-გლოვს, **ე**-ძიებს,

ე-რჩის და სხვ. ამავე ფუნქციით ე- გვაქვს სვანურშიც: ხ-ე-შგუ̂ემ «სთხოვს»; ხ-ე-ლდäლ «მწყემსავს» და სხვ.

ქართულ ე- პრეფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული ა-, ლაზური ა- და სვანური ე-. მეგრულსა და ლაზურში ა- პრეფიქსიანი ფორმები უპირატესად პოტენციალისს გამოხატავს, თუმცა მათ სხვა მნიშვნელობათა გადმოცემაც შეუძლიათ (Deeters 1930, 91).

საფიქრებელია, თავდაპირველად ე- პრეფიქსს ეკისრებოდა არა მარტო ვნებითი გვარის გამოხატვა, არამედ მას უფრო ფართო მნიშვნელობა ჰქონდა — აღნიშნავდა მიმართებას (რელაციას) ირიბ ობიექტთან (Deeters 1930, 89-92).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 89-92). საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის *ე- არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 77).

*-ე

ქართ. -ე (წყვეტილის მწკრივის ნიშანი) და-ვ-წერ-ე, და-ვ-ხატ-ე, აღ-ვ-შენ-ე, გან-ვ-ა-ტფ-ე, აღ-ვ-ა-გ-ე და სხვ.

სვან. -ე (წყვეტილის მწკრივის ნიშანი) ო-ხუ̂-მარ-ე-დ «მოვამზადეთ»; ა-ხ- მარ-ე-დ «მოამზადეთ»; ად-მეჩ-ე «დააბერა»; ად-ხატ-აუ̂-ე «დახატა»; ად-გ-ე «დადგა»; ოთ-კარ-ე «გააღო» ...

გვხვდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: აღხუმართე ესე ჯუარი, უკანგ. წარწ.; უკუეთუ შენ აღიღე, მითხარ მე, სადა და(ხ)დევ, რაჲთა მე წარმოვიღო იგი. ი. 20,15 L; მიხილე მე და გრწმენ(ა), ი. 20,26 L და სხვ.

ქართულ -ე სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება სვან. -ე.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardchweladse 1987, 18).

*-ე

ქართ. -ე (მწკრივის ნიშანი I კავშ; II კავშ; III კავშ.) წერ-დ-ე-ს, წარ-ვიდ-ე-ს ...

მეგრ. -ა (მწკრივის ნიშანი I კავშ; II კავშ; III კავშ.) ბ-ზიმ-უნ-დ-ა «ვზომავდე»; ბ-ზიმ-ა «გავზომო»

ლაზ. -ა (მწკრივის ნიშანი I კავშ; II კავშ; III კავშ.) ბ-ზუმ-უმ-ტ-ა «ვზომავდე»; ბ-ზუმ-ა «გავზომო» ...

სვან. -ე (მწკრივის ნიშანი I კავშ; II კავშ; III კავშ.) ხ-ა-მ-ბჟ-გნ-ე-ს «უკვირდეს»; ხ-ა-ჩ-ონ-ე-ს «უხაროდეს»; ო-კჾშ-ე-ს «გავტეხო» ...

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: რაჲთა გრწმენეს და ცხოვრებაჲ გაქუნდეს, ი. 20,31 L; ნეტარ ხიყვნენ, რომელთა არა ხუეხილვო და ხურწმენე, ი. 20,30 L და სხვ.

ქართველურ ენებში წარმოდგენილია *-ე სუფიქსის კანონზომიერი ფონემური შესატყვისები: ქართ. -ე, მეგრ. -ე, ლაზ. -ე და სვან. -ე.

სუფიქსები შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1912а, 25). *-ე არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 78).

*-ე

ლაზ. -ე (სახელობითი ბრუნვის ნიშანი) კუჩხ-ე «ფეხი»; ბერ-ე «ვაჟიშვილი»

სვან. -ე (სახელობითი ბრუნვის ნიშანი) კოჯ-არ-ე «კლდეები»; მარ-ალ-ე «კაცები»

ლაზურში -ე სახელობითი ბრუნვის ნიშნის ერთ-ერთი ალომორფია. იგი მხოლობითში რამდენიმე ფუძემ შემოინახა, მაგრამ გაბატონებულია მრავლობით რიცხვში (კოჩ-ეფ-ე «კაცები»; კუჩხ-ეფ-ე «ფეხები»; ორძო-ფ-ე «სკამები»; იხ. ჩიქობავა 1936, 49-50).

სვანურში -ე პოეზიის ენაშია შემორჩენილი (უმთავრესად მრავლობითში: მარ-ალ-ე «კაცები»; კოჯ-არ-ე «კლდეები»; ღჾაჟ-არ-ე «ვაჟები»; იშვიათად მხოლობითში: გეზალ-ე «შვილი»; მურყჾამ-ე «კოშკი»; ზურალ-ე «ქალი» და სხვ. იხ. ჩანტლაძე 1973, 269-270).

სვანური -ე-ს შესატყვისად ლაზურში -ე გვაქვს, რაც იმით შეიძლება აიხსნას, რომ სახელობითი ბრუნვის ნიშანი, წარმოშობით, **ესე**, **ეგე** ნაცვალსახელთა ე დეიქტურ ნაწილაკს უკავშირდება (შანიძე 1925, 363).

ქართულსა და მეგრულში შესატყვისი მასალა არაა შემონახული.

სახელობითი ბრუნვის -ე შეიძლება აღვადგინოთ საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის (ფენრიხი, სარჯველაძე, 1990, 111).

*-ე

ქართ. -ე (სიტყვათსაწარმოებელი სუფიქსი) ბად-ე; ღამ-ე; დღ-ე ...

მეგრ. -ა (სიტყვათსაწარმოებელი სუფიქსი) დღ-ა; ღუმ-ა ...

ლაზ. -ა (სიტყვათსაწარმოებელი სუფიქსი) ბოდ-ა; დღ-ა «დღე» ...

ქართულ **-ე** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **-ა** და ლაზური **-ა**. სვანურში მოსალოდნელი **-ე** მოკვეცილია.

მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 193-194; იხ. აგრეთვე Schmidt 1962, 106; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 285; 385).

***-ებ**

ქართ. **-ებ** (თემის ნიშანი) აღ-ა-გ-**ებ**-ს; აღ-ა-შჱნ-**ებ**-ს; აღ-ა-ვს-**ებ**-ს ...

მეგრ. **-აფ** (თემის ნიშანი) თან-**აფ**-ა «აღდგომა»; გურ-**აფ**-ა «სწავლა»; ბირ-**აფ**-ა «სიმღერა» ...

ლაზ. **-აფ** (თემის ნიშანი) მო-გ-**აფ**-ს «იგებს»; ო-ღოდ-**აფ**-ს «უკეთებს»; ო-რგ-**აფ**-ს «რგავს»; ჲ-ო-ფშ-**აფ**-ს «ავსებს» ...

**-ებ** თემის ნიშანი მეტად პროდუქტულია ძველსა და ახალ ქართულში: ვერშემძლებელ ხარ ერთისა თმისა განთეთრებად, ანუ **დაშავებად**, მ. 5,36 (ხანმ.); **აღხესრულების** მათ ზედა სიტყუაჲ, მ. 13,14 (ხანმ.); რომელი დახარღუევდ ტაძარსა მას და მესამესა დღესა **აღხაშჱნებდ**, მრკ. 15,29 (ხანმ.); ყრმაჲ იგი **აღორძნდებოდა**, ლ. 1,80 (ხანმ.); ათეულსა **აღხილებთ** პიტნაკისასა და ტეგანისასა, ლ. 11,42 (ხანმ.) მაშინ ხიხილო **აღმოღებად** წუელი თუალისაგან ძმისა შენისა, მრკ. 9,47; **ბრძანებაჲ** გამოჴდა აგუსტოს კეისრისაგან, ლ. 2,1 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **-ებ** თემის ნიშანს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **-აფ** და ლაზური **-აფ** (ამოსავალია საერთოზანური ***-აბ**). მეგრულში გვაქვს **-ან**, რომელიც ***-აბ** თემის ნიშნის პოზიციური ალომორფია: ო-გ-**ან**-ს «აშენებს»; ო-ფუ-**ან**-ს «ადუღებს» და სხვ.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 125). ***-ებ** სუფიქსი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 78).

***-ებ**

ქართ. **-ებ** (მრავლობითი რიცხვის ნიშანი) კაც-**ებ**-ი; ყრმ-**ებ**-ი; ჴრმლ-**ებ**-ი, ძე-**ებ**-ი ...

მეგრ. **-ებ** (მრავლობითი რიცხვის ნიშანი) კოჩ-**ებ**-ი «კაცები»; ბოშ-**ეფ**-ი «ბიჭები»; ოსურ-**ეფ**-ი «ქალები» ...

ლაზ. **-ეფ/-ებ** (მრავლობითი რიცხვის ნიშანი) კოჩ-**ეფ**-ე «კაცები»; კუჩხ-**ეფ**-ე «ფეხები»; ჯუმ-ა-ლ-**ეფ**-ე «ძმები» ...

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში, მაგრამ შედარებით იშვიათად: ნუ ხქადაგებ წინაშე შენსა, ვითარცა-იგი ორგულთა ყვიან,

შორის შესაკრებელთა და შორის უბნებსა, მ. 6,2 (ხანმ.); ქადაგებდით ერდოებსა ზედა, მ. 10,27 (ხანმ.); ხაცადეთ ყრმებსა მაგას მოსლვად ჩემდა, მ. 19,14 (ხანმ.) და სხვ.

ძველი ქართულის ბოლო პერიოდიდან **-ებ** სუფიქსი თანდათან იფართოებს ხმარების არეალს და ახალ ქართულში ბატონდება.

ქართულ **-ებ** სუფიქსს შეესატყვისება მეგრული **-ეფ** და ლაზური **-ეფ**. მეგრული და ლაზური მაწარმოებლებისათვის ამოსავალია საერთოზანური ***-აბ**, რომლისაგან უმლაუტისა და **ბ>ფ** პროცესის შედეგად მივიღეთ –**აფ** (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 161).

ს. ჟღენტმა ლაზურში **-ებ** ვარიანტიც დაადასტურა (ჟღენტი 1938, XV).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1847, 408; იხ. აგრეთვე Bopp 1846, 274). ***-ებ** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 78).

***ეგრ-**

ქართ. **ეგრ-** **ეგრ**-ის-ი; მ-**ეგრ**-ელ-ი; მ-**ეგრ**-ულ-ი ...
მეგრ. **არგ-** მ-**არგ**-ალ-ი «მეგრელი»

გვხვდება ძველ ქართულში: აღესრულა კურთხეული მამფალი სტეფანოზ, ღმრთისა მიერ ქართველთა და **მეგრელთა** ერისთავ-ერისთავთა უფალი, ატენის 835 წ. წარწ.; სადამდის არს საბერძნეთისაჲ, ანუ **მეგრელთაჲ**, დან. 251,2; თჳთ აღიძრა და დაიბანაკა ქალაქსა ჯიხანქუჯისასა, ქუეყანასა **მეგრელთასა**, სანახებსა ჭყონდიდისასა, რომელ არს **მეგრულითა** ენითა მუხა დიდი, აგ. ძეგლ. III 258,8; დაურჩეს ციხე-ქალაქნი ... შიდაქართლი და **ეგრისი**, ქართლ. ცხოვრ. I 12,12 და სხვ.

ქართული **ეგრ-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია მეგრული **არგ-** (ჩიქობავა 1942, 144).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 70; იხ. აგრეთვე ბერიძე 1920, 23). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მ-ეგრ-ელ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 132).

***-ედ/-იდ**

ქართ. **-ედ** (ზმნური სუფიქსი) წრ-**ედ**-ა; და-**წრ**-იდ-ა
მეგრ. **-იდ** (ზმნური სუფიქსი) წირ-**იდ**-უ-ა «წრედა»

ქართული **-ედ/-იდ** ზმნური სუფიქსი გამოყო გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 45-46).

მასალა შეაპირისპირა და ***-ედ/-იდ** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 45-46).

***-ეთ**

ქართ. **-ეთ** (ტოპონიმთა საწარმოებელი სუფიქსი) კახ-**ეთ**-ი; სვან-**ეთ**-ი; თუშ-**ეთ**-ი; სა-ბერძნ-**ეთ**-ი ...

მეგრ. **-ათ** (ტოპონიმთა საწარმოებელი სუფიქსი) კახ-**ათ**-; თეკლ-**ათ**-ი; ზან-**ათ**-ი ...

ლაზ. **-ათ** (ტოპონიმთა საწარმოებელი სუფიქსი) კუკულ-**ათ**-ი; მელი-**ათ**-ი ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ვითარცა მოიწია იგი საზღვართა ქართლისათა, ქუეყანასა მას ჰერ**ეთ**ისასა, შუშ. II,1; მოვიდა კაცი ერთი სპარს**ეთ**ით, აგ. ძეგლ. I 30,2 და სხვ.

ქართულ **-ეთ** სუფიქსს კანოზომიერად შეესატყვისება მეგრული **-ათ** და ლაზური **-ათ**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ი. მეგრელიძემ (Мегрелидзе 1938, 31; 68; **იხ.** აგრეთვე შანიძე 1941, 762).

***-ეთ**

ქართ. **-ეთ** (ზმნური სუფიქსი) და-ჩქლ-**ეთ**-ა

მეგრ. **-ათ** (ზმნური სუფიქსი) ჩილ-**ათ**-ა «შეცდომა; შეცდენა» ...

ქართულ **-ეთ ზმნურ** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **-ეთ**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 33).

***-ეკ**

ქართ. **-ეკ/-იკ/-კ** (ზმნური სუფიქსი) ვ-დრ-**ეკ**, კ-დრ-**იკ**-ე; შე-დრ-**კ**-ა; დრ-**კ**-უ

მეგრ. **-აკ/-იკ/-კ** (ზმნური სუფიქსი) დირ-**აკ**- «დრეკა; ღუნვა»; დირ-**აკ**-ილ-ი «მოღუნული»; დირ-**იკ**-უნ-ს «ღუნავს»; დირ-**იკ**-უ «მოღუნა»; დირ-**კ**-უნ «იდრიკება; იღუნება» ...

ლაზ. **-აკ/-იკ/-კ** (ზმნური სუფიქსი) ნდრ-**აკ**-ელი «დრეკილი»; ბ-დრ-**იკ**-უმ «ვდრეკ»; დრ-უ-**კ**-უ-ნ (<*დურ-**კ**-უ-ნ) «იღუნება; იგრიხება» ...

ქართული **-ეკ/-იკ/-კ** სუფიქსის კანონზომიერი ფონემური და ფუნქციური შესატყვისებია მეგრული **-აკ/-იკ/-კ** და ლაზური **-აკ/-იკ/-კ** (ამ

ვარიანტთა განაწილებისათვის იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 179-194).

***-ელ**

ქართ. **-ელ** (წარმომავლობის სუფიქსი) ქალაქ-**ელ**-ი; სოფლ-**ელ**-ი; ტფ-ილ-**ელ**-ი ...

მეგრ. **-არ** (წარმომავლობის სუფიქსი) ზუგიდ-**არ**-ეფ-ი «ზუგდიდელები»; სენაკ-**არ**-ეფ-ი «სენაკელები»; დღ-**არ**-ი «დღევანდელი»; ტყ-**არ**-ი «ტყიური»; სოფელ-**არ**-ეფ-ი «სოფლელები» ...

ლაზ. **-არ** (წარმომავლობის სუფიქსი) ორჭ-**არ**-ი «ორჭელი»; ნოღ-**არ**-ი «ნოღელი» ...

ქართული **-ელ** სუფიქსის კანონზომიერი ფონემური და ფუნქიური შესატყვისებია მეგრული **-არ** და ლაზური **-არ**. ა. შანიძე, რომელსაც ეს შეპირისპირება ეკუთვნის, მიუთითებს, რომ **-არ** სუფიქსი გამოიყოფა **ოპიზარ-** ტიპის ფუძეებში (Шанидзе 1916, 366-368).

***-ელ**

ქართ. **-ელ** (მიმღეობის მაწარმოებელი სუფიქსი) ყვ-**ელ**-ი; წით-**ელ**-ი; ვრც**ელ**-ი; გრძ-**ელ**-ი; ცხ-**ელ**-ი; თხ-**ელ**-ი: ზრქ-**ელ**-ი (სქ-**ელ**-ი); ცხოვ-**ელ**-ი ...

მეგრ. **-ალ/-ა/-ე/-უ** (მიმღეობის მაწარმოებელი სუფიქსი) ჸვ-**ალ**-ი «ყველი»; ჭით-**ა** «წითელი»; ფირჩ-**ა** «ვრცელი»; გირძ-**ე** «გრძელი»; ჩხ-**ე** «ცხელი»; თხით-**უ** «თხელი»; ჭინ-**უ** «წნელი»; ჩხ-**უ** «ძროხა» ...

ლაზ. **-ალ/-ა/-ე/-უ** (მიმღეობის მაწარმოებელი სუფიქსი) ყვ-**ალ**-ი «ყველი»; მჭით-**ა** «წითელი»; გუნძ-**ე** «გრძელი»; ჩხ-**ე** «ცხელი»; თუთხ-**უ** «თხელი»; ჭუნ-**უ** «წნელი» ...

სვან. **-ელ/-ე/0** (მიმღეობის მაწარმოებელი სუფიქსი) დგთხ-**ელ** «თხელი»; ჟახ-**ე** «სახელი» ...

ქართული **-ელ** სუფიქსის შესატყვისად მეგრულსა და ლაზურში, ერთი მხრივ, გვაქვს **-ალ** (-**ა**<-**ალ** **ლ**-ს დაკარგვის შედეგად; იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი, 1965, 88); **-ე** (<*-**ა-ი** უმლაუტის გზით; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170); მეორე მხრივ, **-უ<*აუ<*ალ** (იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-89).

სვანურში ქართული -**ელ** სუფიქსის შესატყვისია -**ელ** (დგთხ-**ელ**). ჩვეულებრივ, -**ელ** სუფიქსი დაკარგულია. იშვიათად ქართულ -**ელ** სუფიქსს სვანურში -ე შეესატყვისება (ქართ. სახ-**ელ** : სვან. ჟახ-ე).

მასალა შეაპირისპირეს და *-**ელ** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 77-83).

***-ენ/-ინ**

ქართ. -**ენ/-ინ** -**ენ/-ინ** (კაუზატივის მაწარმოებელი) ა-სმ-**ენ**-ს; აღ-ა-დგ-**ინ**-ებ-ს; წარ-ა-ვლ-**ინ**-ებ-ს ...

მეგრ. -**ინ** (კაუზატივის მაწარმოებელი) ვ-ო-შქურ-**ინ**-უ-ა «ვაშინებ»; ვ-ო-ბურ-**ინ**-უ-ა «ვისვრი» ...

ლაზ. -**ინ** (კაუზატივის მაწარმოებელი) ბ-ო-სქედ-**ინ**-ი «დავარჩინე; ვაცხოვრე»; დო-ტობ-**ინ**-უ «გაათბო»; დო-ღურ-**ინ**-უ «მოკლა; მოაკვდინა» ...

სვან. -**ინ** (კაუზატივის მაწარმოებელი) ლი-თრ-**ინ**-ე «თრევა»; ლი-სმ-**ინ**-ე «სმენა» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **ავლენს** იგი ნავთა და დასხმულ არიან მის მიერ, სინ. მრავალთ. 133,20-21; ყრუთა **ჰასმენს** და უტყუთა ჰატყუებს, მრკ. 7,37 (ჰაემ.); ვითარცა **მომავლინა** მე მამამან, მეცა **წარგავლინებ** თქუენ, ი. 20,21 L; **აღმადგინე** მე და მივაგო მათ, ფსალმ. 40,11; ნუმცა მესმის წყევაჲ შენი, მკსნელო, და რისხვით **წარვლენაჲ** ჩემი გეჰენიად, პარიზ. მარხვ. 10v,1-2 და სხვ.

-**ინ**, ფუნქციადაკარგული კაუზატივის სუფიქსი, შეიძლება გამოვყოთ ძველი ქართულის რიგ ზმნებში: აღტყ**ინ**ება, წყ**ინ**ება, შ**ინ**ება, შეძ**ინ**ება და სხვ. (იხ. გიგინეიშვილი 1981b, 66-67).

-**ინ** წარმოადგენს -**ენ** სუფიქსის რედუქციის საფეხურს. -**ენ** სუფიქსს გ. დეეტერსი გამოყოფდა ისეთ ფორმებში, როგორიცაა: ვიბრდღუ**ენ**, ვალხ**ენ**, ვიღრჭ**ენ** და სხვ. (Deeters 1930, 211).

ქართული -**ინ** ალომორფის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული -**ინ**, ლაზური -**ინ** და სვანური -**ინ**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 211-214). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა *-**ინ** არქეტიპი (ЭСКЯ, 102).

***-ენ/-ნ**

ქართ. **-ენ/-ნ -ენ/-ნ** (III სუბიექტური პირის ნიშანი მრავლობით რიცხვში) წერ-**ენ**; ხატ-ვ-**ენ**; და-წერ-ო-**ნ**; და-ხატ-ო-**ნ** ...

მეგრ. **-ან/-ა/-ნ** (III სუბიექტური პირის ნიშანი მრავლობით რიცხვში) რენ-**ან**-ო «არიან?»; ღურუნ-**ან**-ო «კვდებიან?»; ზიმუნ-დ-ა-**ნ**-ი «ზომავდნენ»; რენ-**ა** «არიან» ...

ლაზ. **-ან/-ნ** (III სუბიექტური პირის ნიშანი მრავლობით რიცხვში) იმხორ-**ან** «ჭამენ»; ხორხუმ-**ან** «ხერხავენ»; იმხორტ-ა-**ნ** «ჭამდნენ»; ირდეტ-ა-**ნ** «იზრდებოდნენ» ...

გვხვდება ძველ ქართულში: რაჲსათჳს მოწაფენი იოვანესნი და ფარისეველთანი იმარხვე**ნ**? მრკ. 2,18; შესძინებე**ნ** თაყუანისმცემელნი შუენიერებასა მათსა, სინ. მრავალთ. 259,5; მაშინ ცთე**ნ** მრავალნი და ურთიერთას არდაბაგებდე**ნ** და იძულებდე**ნ** ურთიერთას, მ. 24,19 C და სხვ.

მეგრული **-ან/-ა/-ნ** და ლაზური **-ან/-ნ** კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **-ენ/-ნ** სუფიქსს.

ქართული **-ენ** და ლაზური **-ან** შეაპირისპირა ფრ. ბოპმა (იხ. Bopp 1846, 304); მეგრული მასალა მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1936, 96-98). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***-ენ** არქეტიპი (ЭСКЯ, 79).

***-ენ/-ნ**

ქართ. **-ენ/-ნ** (ვნებითი გვარის ნიშანი) შე-ვ-წუხ-**ენ**; შე-წუხ-**ნ**-ა ...

სვან. **-ენ/-ნ** (ვნებითი გვარის ნიშანი) ჴედ-**ენ**-ი (ლნტ.) «მოდის»; ტეხ-**ენ**-ი (ლნტ.) «ბრუნდება»; სედ-**ნ**-ი «რჩება»; დეგ-**ნ**-ი «ქრება» ...

**-ენ/-ნ** ვნებით გვარს აწარმოებს ძველ ქართულში: **შეწუხნა** მეფჱ, მ. 14,9 (ხანმ.); მას ჟამსა შინა **დადუმნა** ზაქარია და მღდელობდა მის წილ სამუელ, იაკობის წინარესახარ. 67v,1-4a (ხანმ.); **განდიდნა** სოლომონ უფროჲს ყოველთა მეფეთა, III მეფ. 10,23 O; მახჳლი უფლისაჲ განძღა სისხლითა და **განზრქნა** ცმელთაგან და სისხლითა ვაცთაჲთა და კრავთაჲთა, ესაია 34,6 J და სხვ.

თანამედროვე ქართულში **-ენ/-ნ** ვნებითი გვარის სუფიქსი არ გვაქვს. მისი ადგილი **-დ** სუფიქსმა დაიკავა.

ქართულ **-ენ/-ნ** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **-ენ/-ნ**.

მეგრულსა და ლაზურში **-ენ/-ნ** სუფიქსის შემცველი სარწმუნო მასალა გამოვლენილი არ არის (შდრ.: ЭСКЯ, 79).

ქართველურ ენათა მასალა გ. დეეტერსმა შეაპირისპირა (Deeters 1930, 205-206). ***-ენ/-ნ** სუფიქსი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 79).

***ერთ-**

ქართ. **ერთ-** **ერთ**-ი; **ერთ**-გულ-ი; **ერთ**-ად «ერთად; პირველად»...
მეგრ. **ართ-** **ართ**-ი «ერთი»; **ართ**-გურ-ი «ერთგული» ...
ლაზ. **ართ-/არ-/ჸარ-** **ართ-ი/არ/ჸარ** «ერთი»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: თუ ვინმე წარგიძღუანებდეს მილიონ **ერთ**, მ. 5,41 (ხანმ.); აცადეთ იგი **ერთად** აღორძინებად, მ. 13,30; იოსებ მოვიდა ნაზარეთად, **ერთად**, შიშისათჳს არქელაოზისა და, მეორედ, სადა-იგი დაშენებულ იყო, ენება მუნვე დამკჳდრებაჲ, Jer.-12 109v,9-12; რომელთა მიერ ისწავების ზეცისა ძალთა მრავალფერი იგი სიბრძნჱ ღმრთისაჲ, საიდუმლოჲ იგი გამოუთქუმელი ცნობაჲ წმიდისა **ერთარსებისაჲ**, ოშკ. ბიბლ. 421v; ბუნებით **ერთ** არს სამებაჲ, ხოლო თჳთებით სამგუამოვან განუყოფელ და შეურწყმელ და სამნათობიერ **ერთბრწყინვალება** და სამფლობა და **ერთმთავრობა, ერთმსახურება** და **ერთარსება**, პარიზ. მარხვ. 206r,24-28; წარვიდეს ჯურღმულად ფიცისა **ერთბამად**, შესაქმ. 22,19 O და სხვ.

ქართულ **ერთ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ართ-** და ლაზური **ართ-**. ლაზურში **ართ-** იშვიათია. უპირატესად გვაქვს **არ-**, რომელიც ისე როგორც გურული და ინგილოური დიალექტების **ერი**, მიღებულია **თ**-ს დაკარგვით (შდრ.: ჩიქობავა 1938, 212; ლომთათიძე 1962, 72-79). ათინურ დიალექტში დასტურდება **ჸარ-**, რომელშიც **ჸ** მეორეულია.

სვანურში ამ ძირის შესატყვისი არ ჩანს.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 11). ***ერთ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 79).

***-ეტ/-იტ**

ქართ. **-ეტ/-იტ-/-ტ** (ზმნური სუფიქსი) ვ-შრ-**ეტ**; ვ-შრ-**იტ**-ე; და-შრ-**ტ**-ა; ვ-ჭყლ-**ეტ**; ვ-ჭყლ-**იტ**-ე ...

მეგრ. **-ატ/-იტ/-ტ** (ზმნური სუფიქსი) შქირ-**ატ**-უ-ა/შქირ-**იტ**-უ-ა «ჩაქრობა»; ბ-შქირ-**იტ**-გნ-ქ «ვაქრობ»; ჭყილ-**ატ**-ირ-ი «გაჭყლეტილი»; ჭყილ- **იტ**-უ-ა «ჭყლეტა» ...

**-ეტ/-იტ/-ტ** სუფიქსის კანონზომიერი ფონემური და ფუნქციური შესატყვისია მეგრული **-ატ/-იტ** (ამ ვარიანტთა განაწილების შესახებ იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 179-194).

***ექსჳ-**

ქართ. **ექუს- ექუს**-ი; **ექვს**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ამშვ- ამშვ**-ი «ექვსი»

ლაზ. **აშ-/ანშ- აშ**-ი/**ანშ**-ი «ექვსი»

სვან. **უსგჳ- უსგჳ**-ა «ექვსი»; მე-**სგჳ**-ე «მეექვსე»

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: შემდგომად **ექუსისა** დღისა წარიყვანა იესუ პეტრე და იაკობ და იოჰანე, ძმაჲ მისი, მ. 17,1 (ხანმ.); ესხა თითები ჴელთა და ფერჴთა მისთა **ექუს-ექუს**, I ნეშტ. 20,6 (მცხეთ.); შენ შეჰქმნენ იგინი შენდა სამსახურებელად: **ექუსნი** მჴეცნი **ექუს-ექუსფრთენი**, რომელი ოთხთა მათ უტჳრთავს, სინ. მრავალთ. 241,28-29 და სხვ.

ქართული **ექუს-** <***ექსჳ-** მეტათეზისის შედეგად. მეტათეზისი, როგორც ჩანს, **ქს** აქცესიური კომპლექსის გასათიშად მოხდა.

მეგრული **ამშვ-** ასე უნდა წარმომდგარიყო: ***ექსჳ**-ს შესატყვისად მეგრულში მივიღეთ ***აქშუ-** (Schmidt 1962, 107). შემდეგ მოხდა ***ქშ** აქცესიური კომპლექსის გამარტივება **ქ**-ს დაკარგვით (შდრ.: **შ**-უმ-ს <***ქშ**-უმ-ს «ქსოვს»).

ლაზური **აშვ-**<***აშჳ-**<***აქშჳ.** შემდგომ **ვ**-ს დაკარგვით მივიღეთ **აშ**-ი, ხოლო **ნ**-ს განვითარებით — **ანშ-ი**.

სვანურში ***ექსჳ**-ს შესატყვისად უნდა არსებულიყო ***ექშჳ**. ***ქშ** აქცესიური კომპლექსის დასაძლევად მოხდა მეტათეზისი. მივიღეთ ***ეშქჳ**, შემდგომ ***შქ**>***შგ**. ***ეშგჳ** ფორმამ, თ. გამყრელიძის წესის მიხედვით, ***ესგჳ-** მოგვცა (გამყრელიძე 1959, 29). ბოლოკიდური **ჳ**-ს ზეგავლენით მოხდა ასიმილაცია: ***ესგჳ**>**უსგჳ** (შესაძლოა, **ე**-ს **უ**-ში გადასვლა ადრეულ საფეხურზეც მომხდარიყო). აუსლაუტის **-ა** მეორეული სუფიქსი ჩანს.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1846, 11). ***ექსჭ̂-** არქეტიპი თ. გამყრელიძემ აღადგინა (გამყრელიძე 1959, 29). ი. მელიქიშვილი ვარაუდობს ***ექჭ̂ს-** არქეტიპს (Melikischwili 1999).

***ეშჭ̂-**

ქართ. **ეშუ- ეშუ**-ი «ტახი; გარეული ღორი»

მეგრ. **ასქუ- ო-სქუ** «საღორე»

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: განრყუნა **ეშუმან** მაღნარისამან და ბრანგუმან მძჳნვარემან მოძოა იგი, ფსალმ. 79,14; ხოლო კბილნი მისნი ეგრეთ გარეუსხენ, ვითარცა **ეშუსა**, პარხლ. მრავალთ. 803,23-25a და სხვ.

ქართულ **ეშუ-** ძირის კანონზომიერი მეგრული ფონემური შესატყვისი შემონახულია წარმოქმნილ **ო-სქუ**<***ო-ასქუ** ფუძეში (ЭСКЯ, 81).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის ***ეშჭ̂-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 81).

***ერჭ̂-**

ქართ. **ერუ- ერუ**-ა-ჲ/**ერუ**-ე-ჲ, **ერო-ჲ**

სვან. **აცქჭ̂- აცქჭ̂** «ერო»

გვხვდება ძველ ქართულში: იოსებცა დაავგდო **ერუაჲ** თჳსი, Sin.-6 43r; წარიღეს თანა წერაქჳ და **ერუაჲ**, H-341 567; კაცმან ხურომან **ერუეჲ** აღილესა, ესაია 43,12 J; მძლავრ **ეროჲთა** წარკუეთოს ქედი შენი, პარხლ. მრავალთ. 8r,15-16a და სხვ.

ქართულ **ერუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **აცქჭ̂-** (<***ეცქჭ̂-**. ***რქჭ̂**>**ცქჭ̂** თ. გამყრელიძის წესის მიხედვით; იხ. გამყრელიძე 1959, 29 და შემდგ.). **ე**>**ა** ანლაუტში შებრუნებული უმლაუტის შედეგად აიხსნება (მ. ქალდანი 1969).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 35).

# ჳ

***ჳალ-/ჳლ-**

ქართ. **ვალ-/ვლ-** წარ-**ვალ**; წარ-უ-**ვალ**-ი; მი-**ვლ**-ინ-ებ-ა; ამო-**ვლ**-ებ-ა ...

მეგრ. **ოლ-/ულ-/ურ-/ლ-** **ოლ**-ჷ «სავალი»; ბჟა-ი-**ოლ**-უ «აღმოსავლეთი»; **ულ**-ა «სვლა»; მე-**ულ**-ი «მივდივარ»; ო-**ულარ**-ი «საველელი»; მე-**ურ**-ს/მე-ურ-ც «მიდის»; ეშა-**ლ**-უ-აფ-ა «ამოვლება» და სხვ.

ლაზ. **ულ-** **ულ**-უ «სვლა; მოგზაურობა»; გო-ვ-**ულ**-უ-რ «დავდივარ»; **ულ**-უ-ნ «მიდის»; ჲ-**ულ**-ვ-ა «აღმოსავლეთი»; ნო-**ველ**-ი «ნავალი» ...

**ვალ-** ძირისაგან ნაწარმოები ფორმები ხშირია ძველ ქართულში: **მოვალს** და ვიდრე **ვალს**, ესრჱთ არს ყოველი შობილი სულისაგან, ი. 3,8 (ხანმ.); ბრმანი ხხედვენ, მკელობელნი **ვლენან**, მ. 11,5 (ხანმ.); რომელთა ხნებავს სამოსლითა **სლვაჲ** და რომელთა ხუყუარს უბანთა ზედა მოკითხვაჲ, ლ. 20,46 (ხანმ.); **თანამივავლინო** ანგელოზი ჩემი უწინარეს შენსა, გამოსლვ. 33,2 O და სხვ.

**ვალ-** ძირისაგან იწარმოება მრავალი ფუძე: **აღმოსლვა**; **აღმომავალ**-ი; **აღმოსავალ**-ი; **აღმოსრულ**-ი; **გამოსლვა**; **განსლვა**; **განმავალ**-ი; **დასავალ**-ი; **დასავლეთ**-ი; **მიმავალ**-ი; **მომავალ**-ი და სხვ.

ქართულ **ვალ-/ვლ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **ოლ-/ულ-** (<***ვოლ-**)/**ლ-** (<***ვლ-** **უ** ხმოვნის წინ) და ლაზური **ულ-** (<***ვოლ-**).

მეგრულში **ურ-** მიღებულია **ულ-** ფორმისაგან თანხმოვნის წინა პოზიციაში. ლაზური **ველ-** (ნო-**ველ**-ი «კვალი» მომდინარეობს ***ნო-ვოლ-** ფორმისაგან უმლაუტის შედეგად, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 167; შდრ.: ჩიქობავა 1936, 143).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირეს ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 13) და ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c); ლაზურის მასალა მოიხმეს ჰ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 265), არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1936, 172), თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 167). ***ჳალ-** არქეტიპი აღდგება ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 118; შდრ.: ჩიქობავა 1938, 274; Schmidt 1962, 108; ЭСКЯ, 84).

***ჳარ-**

ქართ. **ვარ-** **ვარ-ვარ**-ებ-ს; გა-**ვარ-ვარ-ებ**-ა; გა-**ვარ-ვარ**-ებ-ულ-ი ...
სვან. **ჳარ-** **ჳარ-ჳალ** «ბრწყინვა»

ქართული **ვარ-ვარ** (რედუპლიკაციური ფუძის) შესატყვისი უნდა იყოს სვან. **ჳარჳალ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 35).

***ჳარცხ-**

ქართ. **ვარცხ-** **ვარცხ**-ნ-ა; ი-**ვარცხ**-ნ-ი; სა-**ვარცხ**-ალ-ი ...
მეგრ. **ორცხ-** **ორცხ**-ონჯ-ი/**ორცხ**-ონდ-ი «სავარცხალი» ...
ლაზ. **ონცხ-**/**ოცხ-** **ონცხ**-ოჯ-ი/**ოცხ**-ოჯ-ი «სავარცხალი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ტილთა **გამოივარცხნი** თმათაგან თავისა შენისათა, მამ. სწავლ. 148,25; მიიღე სავარცხალი ესე და **დაივარცხნე** წუერი შენი, მამ. ცხორებანი 242,1-2; ბრძანა რკინისა **სავარცხალთა** შექმნაჲ და სადაგველთაჲ და ტაფაკისაჲ, საკითხ. წიგნ. II 76,5-6 და სხვ.

ქართულ **ვარცხ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **ორცხ-** და ლაზ. **ონცხ-** (<***ორცხ-** ასიმილაციის შედეგად. ამ ტიპის ასიმილაციის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 123; **ოცხ-**<**ორცხ- რ**-ს დაკარგვის შედეგად).

ქართულ **სა-ვარცხ-ალ-**(<***სა-ვარცხ-არ-**) ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ორცხ-ონჯ-** (<***ო-ორცხ-ონჯ-**; **ორცხ-ონდ-**<***ო-ორცხ-ონჯ-**) და ლაზური **ონცხ-ოჯ-** (<***ო-ორცხ-ონჯ-**; **ოცხ-ოჯ-**<***ო-ორცხ-ონჯ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ჯანაშვილმა (ჯანაშვილი 1906, 22); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 180). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ვარცხ-უნ-** არქეტიპი (Klimov 1998, 49; შდრ.: ЭСКЯ, 81).

***ჳარცლ-**

ქართ. **ვარცლ-** **ვარცლ**-ი
სვან. **ღჳარჩ-** **ღჳარჩ**-ინ «ვარცლი»

გვხვდება ძველ ქართულში: მიხუხედე ქუეყანასა და ვიხილე **ვარცლი** ერთი, იაკობის წინარესახარ. 13r,9-10b (ხანმ.); ჴელნი მათნი მი-

ყოფილ იყვნეს **ვარცლსა** მას, Sin.-6 10r; **ვარცლსა** თაფლი შთაასხეს, იქვე 163r და სხვ.

ქართულ **ვარცლ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ღჳარჩ-** (<***ღჳარჩლ-**<***ჳარჩლ-**; **ღ**-ს განვითარების შესახებ სვანურში იხ. თოფურია 1941, 233; შდრ.: Fähnrich 1998a, 20).

მეგრული და სვანური ექვივალენტები ჯერჯერობით უცნობია.

მასალა შეაპირისპირა უ. ცინდელიანმა (იხ. გიგინეიშვილი, სარჯველაძე 1973, 76).

***ჳარძ-**

ქართ. **ვრძ-/ვარძ-** სა-**ვრძ**-ელ-ი/სა-**ვარძ**-ელ-ი

ლაზ. **რძ-** ო-**რძ**-უ/ო-**რძ**-ო/ო-**რზ**-ო «სკამი»

გვხვდება ძველ ქართულში: მოიღო ძოწეული და დაჲდა **სავრძელთა** ზედა, იაკობის წინარესახარ. 67v,6-9b (ხანმ.) დაუდგეს **სავარძელი** დედასა მეფისასა და დაჲდა მარჯულ მისა, III მეფ. 2,19 O და სხვ.

სავარაუდოა, ძველ ქართულში დადასტურებულ ფორმათაგან ამოსავალი იყოს **სა-ვრძ-ელ-** (**სა-** **-ელ** ცირკუმფიქსის დართვამ ძირისეული **ა**-ს რედუქცია გამოიწვია).

ქართული **სა-ვრძ-ელ-** ფუძის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია ლაზური **ო-რძ-უ** (<***ო-ვრძ**-უ; **ვ** დაიკარგა **ო**-ს მომდევნო პოზიციაში; შდრ.: ჩიქობავა 1938, 162; ЭСКЯ, 169; შეფარდებისათვის ქართ. **-ელ** : მეგრ. **-უ** : ლაზ. **-უ** იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-89). **ორძო**<**ორძუ** ასიმილაციით. **ორზო**<**ორძო** დეზაფრიკატიზაციის შედეგად.

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 161). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა ***(ს)ა-ვარძ-ელ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 169).

***ჳაშლ-**

ქართ. **ვაშლ-** **ვაშლ**-ი

მეგრ. **უშქურ-** **უშქურ**-ი «ვაშლი»

ლაზ. **უშქურ-** **უშქურ-/უშქირ**-ი/**ოშქურ**-ი/**ოშკურ**-ი/**ოშკირ**-ი «ვაშლი»

სვან. **ჳისგ-** **ჳისგჳ/ჳისკჳ** «ვაშლი» გვხვდება ძველ ქართულში: **ვაშლსა** ქუეშე განგაღჳძე შენ, ქებ. ქებ. 8,5 O; შემცირდა ბროწეული და დანაკისკუდი და **ვაშლი**, იოველ 1,12 J.

***ჳაშლ̥-** საერთოქართველურ ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **უშქურ-**(<***ოშქურ-**<***ვოშქურ-**. ***ლ̥** სონანტმა მეგრულში **ურ** მიმდევრობა მოგვცა. შესატყვისობისათვის ***ლ̥** : მეგრ. **ურ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 78-83), ლაზური **ოშქურ-** (<***ოშქურ-**. აქედან არის მიღებული ლაზურის დიალექტებში დადასტურებული ვარიანტები: **უშქურ-**<**ოშქურ-** ასიმილაციით; **ოშკურ-**<**უშქურ-** გამკვეთრებით; **უშქირ-**<**უშქურ-** **უ**-ს **ი**-ში გადასვლით; **უშქიი** **რ**-ს დაკარგვით და სხვ.) და სვანური **უისგ-**/**უისკჳ-**. სვანურში უნდა აღვადგინოთ ***ჳაშგჳ**, რომელმაც სვანურისათვის დამახასიათებელი ასიმილაციით მოგვცა ***ჳუშგჳ** (იხ. მაჭავარიანი 1956, 365-368). თ. გამყრელიძის წესისა და ***ჳუ**>**უ** პროცესის შედეგად **უსგჳ** მივიღეთ (გამყრელიძე 1959, 20; 24; 29). ამ ძირის სვანურში დადასტურებულ ვარიანტთა ახსნა სიძნელეს არ წარმოადგენს.

ქართული და სვანური ენების მონაცემები მ. ჯანაშვილმა შეაპირისპირა (იხ. Erckert 1895, 291); ქართული და მეგრული – მ. ბროსემ (Brosset 1849, 72; იხ. აგრეთვე ჭარაია 1895, XII, 112). ყველა ქართველური ენის მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1915a, II, 825). გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 82), თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 83) საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინეს ***ჳაშლ̥-** არქეტიპი.

***ჳაც-**

ქართ. **ვაც-** **ვაც**-ი

მეგრ. **ოჩ-** **ოჩ**-ი «მამალი თხა»

ლაზ. **ბოჩ-**/**ოჩ-** **ბოჩ**-ი/**ოჩ**-ი «მამალი ცხვარი»

სვან. **ღჳაშ-** **ღჳაშ** «ჯიხვი»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: განარჩია მას დღესა შინა **ვაცები** ჭრელები, შესაქმ. 30,35 O; აჰა, **ვაცები** და ვერძები აღვიდოდა ცხოვართა, იქვე 31,10 O; შჭამნეთ ზუარაკი ზროხათაგან და ტარიგი ცხოვართაგან და ვაცი თხათაგან, ირემი და ქურციკი და კამბეში და **ვაც-ირემი**, ხარაბუზი, იამური და აქლემ-ვეფხი, II შჯულთა 14,4-5 (გელ.) და სხვ.

ქართულ **ვაც-** (<***ჳაც-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ოჩ-** (<***ვოჩ-**), ლაზური **ბოჩ-**(<***ვოჩ-**, **ვ**-ს **ბ**-ში გადასვლით; **ოჩ-**<***ვოჩ-** **ო**-ს წინა პოზიციაში **ვ**-ს დაკარგვით) და სვანური **ღჳაშ** (**ღ** ანლაუტში განვითარებულია, იხ. თოფურია 1941, 233; შდრ.: Fähnrich

1998c, 20; ***ც**-ს შესატყვისმა **ჩ**-მ დეზაფრიკატიზაციის შედეგად **შ** მოგვცა; იხ. გამყრელიძე 1969, 9).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 20); ლაზური ექვივალენტი გ. კლიმოვმა გამოავლინა (ЭСКЯ, 82); სვანური – ვ. თოფურიამ (თოფურია 1940b, 49). ***ჳაც**- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 82); ***ჳაჩ**- – კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 109).

***ჳედ**-

ქართ. **ვედ**- გ-**ვედ**-ი-ა; **ვედ**-რ-ი; **ვედ**-რ-ებ-ა ...

სვან. **ჳად**-/**ჳდ**- **ჳად** «სურვილი»; ი-**ჳდ**-ი «ნატრობს»; ი-**ჳდ**-ი-ჳ «ნატრობდა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: გეტყოდა: იგულეთ, **გვედიან** ყრმაჲ იგი ჩემი აბესალომ, II მეფ. 18,12 O; **გვედრია** J; აწ **გევედრებით** თქუენ, ყოველთა ღმრთისმოყუარეთა მამათა და ძმათა ჩუენთა, **გვედიეთ** წმიდასა ლოცვასა თქუენსა მე, ფრიად ცოდვილი იოვანე, და მიქაელ და მიქაელ და მშობელნი და ძმანი ჩუენნი, სინ. მრავალთ. 274v და სხვ.

ქართული **ვედ**- ძირის შესატყვისია სვანური **ჳად** (<***ჳედ-ა** შებრუნებული უმლაუტის შედეგად. ამ მოვლენის შესახებ იხ. ქალდანი 1969) და **ჳდ**- (<***ჳედ**-).

მასალა შეაპირისპისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1980b, 73).

***ჳედ**-/**ჳიდ**-

ქართ. **ვედ**-/**ვიდ**- წარ-**ვედ**, წარ-**ვიდ**-ა ...

მეგრ. **იდ**- ვ-**იდ**-ი «წავედი»; **იდ**-უ «წავიდა»; ვ-**იდ**-ი-თ «წავედით» ;**იდ**-ეს ,,წავიდნენ" ...

ლაზ. **იდ**- ბ-**იდ**-ი «წავედი»; **იდ**-უ «წავიდა»; ბ-**იდ**-ი-თ «წავედით» **იდ**-ეს ,,წავიდნენ" ...

სხვადასხვა ზმნისწინით (იშვიათად უზმნისწინოდაც) გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: **გარდამოვიდა** ნავით პეტრე და **ვიდოდა** წყალთა ზედა, მ. 14,29 (ხანმ.); მკელობელნი **ვიდოდეს** ღრეკილნი განხიკურნებოდეს, მ. 15,31 (ხანმ.); ხრქუა მას იესუ: **ვიდოდე** და ხყოფდ! ლ. 10,37 (ხანმ.); ყრმაჲ იგი არა არს აქა და მე ვიდრე **ვიდე**? შესაქმ. 37,30 O; ვიდრე **ვიდა** ძმისწული შენი? ქებ. ქებ. 5,17 O; ადრე **წარვედით** და ხუთხართ მოწაფეთა მისთა, მ. 28,7 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ვიდ**- ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **იდ**- (<***ვიდ**-) და ლაზური **იდ**- (<***ვიდ**-; იხ. ჩიქობავა 1938, 274).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 273-274). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღვადგენთ ***ჳედ-/ჳიდ-** არქეტიპს (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 121-122; შდრ.: ჩიქობავა 1938, 274; Schmidt 1962, 108; ЭСКЯ, 84).

***ჳელ-**

ქართ. **ელ-** **ელ**-ავ-ს; **ელ**-ვ-ა ...

მეგრ. **ვალ-** **ვალ**-უნ-ს «ელავს»; **ვალ**-უ-ა «ელვა»; **ვალ**-ი დო გურგინი «ჭექა-ქუხილი» ...

ლაზ. **ვალ-** **ვალ**-უმ-ს «ელავს»; ო-**ვალ**-უ «ელვა» ...

სვან. **ჰელ-/ელ-/ჰლ-** **ჰელ** «ელვა»; ლი-**ელ**-ე «გაელვება»; ლი-**ჰლ**-ალ-ი «id.» ...

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: აღმოიყვანნის ღრუბელნი კიდით ქუეყანისაჲთ და **ელვანი** წჳმად გარდააქცინის, ფსალმ. 134,7; ცეცხლისა მისგან გამოჰკრთებოდეს **ელვანი**, ეზეკ. 1,13 OJ; იყო **ელვა-ქუხილი** და ჰაერი ბოროტი, გიორგი მთაწმ. 120,10; ნათლად **ელვისსახედ** გამოუბრწყინდები, სინ. მრავალთ. 16,5-6 და სხვ.

ქართულ **ელ-** (<***ჳელ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ვალ-** და ლაზური **ვალ-**. ამავე ძირს უნდა უკავშირდებოდეს სვანური **ჰელ-**, თუმცა სვანურის თავკიდურა **ჰ** გარკვეულ სიძნელეს ქმნის.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 272-273). სვანური ექვივალენტი გამოავლინა (Климов 1960, 24) და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ელ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 79; შდრ.: Klimov 1998, 46).

***ჳენაკ-**

ქართ. **ვენაკ-** **ვენაკ**-ი «ვაზი; ვენახი»; **ვენაკ**-ოვან-ი; სა-**ვენაკ**-ე ...

მეგრ. **ბინეხ-** **ბინეხ**-ი «ვაზი; ვენახი»; ო-**ბინეხ**-ე «ვენახი»; **ბინეხ**-ამ-ი «ვაზიანი (ხე)» ...

ლაზ. **ბინეხ-** **ბინეხ**-ი «ვაზი»; **ბინეხ**-ონ-ა «ვენახი»

გვხვდება ძველ ქართულში: იყო **ვენაკი** წინაშე ჩემსა, და **ვენაკსა** მას — სამნი ძირნი, შესაქმ. 40,10 O; არა არს ყურძენი **ვენაკთა** მათთა, იერ. 8,13 OJ; ეგრწთ ჰყო **ვენაკოვანი** შენი და ლელოვანი შენი, გამოსლვ.

23,11 O; არს იგი ადგილი მსუქანე და **ვენაჴრიელი**, თარგმ. ქებ. ქებ. 379,19; ხრქუა **ვენაჴისმოქმედსა**, ლ. 13,7 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ვენაჴ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ბინეხ-** და ლაზ. **ბინეხ-** (<საერთოზანური ***ბინაჴ-**). თავკიდური **ვ>ბ**. ქართული **ე** : მეგრული **ი** : ლაზური **ი** შესატყვისობა **ნ**-ს წინ კანონზომიერია (იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128). **ა>ე** უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-171).

***ჳენაჴ-** ქართულ-ზანურ დონეზე ინდოევროპულიდან ჩანს ნასესხები (Gamkrelidze, Ivanov 1995, 558-559; 778).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 76; იხ. აგრეთვე Erckert 1895, 292; ჭარაია 1895, XII, 112); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 292). ***ჳენაჴ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 83).

***ჳერ-**

ქართ. **ვერ** **ვერ**; **ვერ**ვინ; **ვერ**ღარა
მეგრ. **ვარ/ვა** **ვარ/ვა** «ვერ; არ»
ლაზ. **ვარ/ვა** **ვარ/ვა** «ვერ; არ»

გვხვდება ძველ ქართულში: **ვერ** ძალ-მიც თქუენდა, იერ. 18,6 (ხანმ.); სადა მპარავთა **ვერ** დათხარიან და წარიპარიან, მ. 6,20 (ხანმ.); მათ **ვერ** გულისხმა-ყვეს სიტყუაჲ იგი, ლ. 2,50 (ხანმ.); **ვერღა** მკადროს მე, ხანმ. მრავალთ. 7r,19-20b; **ვერღარა** იკადრეს კითხვად მიერითგან, ლ. 20,40 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ვერ** ნაწილაკს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ვარ** და ლაზური **ვარ**. **ვა** ვარიანტი **რ**-ს დაკარგვითაა მიღებული. მეგრულში გვხვდება **ვო** ალომორფიც, რომელიც წარმომდგარია მომდევნო სიტყვის ანლაუტის **უ** ხმოვანთან ასიმილაციის შედეგად (**ვა უღუნ** >**ვო უღუნ** «არ აქვს»; ხუბ. 264,10).

ქართული და მეგრული ენების მასალა პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII, 103); ლაზურის მონაცემები მოიხმეს კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 109) და გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 83). ***ჳერ** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 83).

***ჟერცხლ-/ჟეცხლ-**

ქართ. **ვერცხლ-/ვეცხლ-** **ვერცხლ**-ი/**ვეცხლ**-ი

მეგრ. **ვარჩხილ-** **ვარჩხილ**-ი «ვერცხლი»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **ვეცხლი** დიდძალი მიხცეს ერისაგანთა მათ, მ. 28,12 L; ხოლო მათ ვითარცა ხესმა ესე მისგან, განიხარეს და აღხუთქუეს მას მიცემად **ვეცხლი**, მრკ. 14,11 (ხანმ.); ნუ მოხილებთ ოქროსა, ნუცა **ვეცხლსა**, მ. 10,9 (ხანმ.); მრავალსასყიდლისა იგი სამოსლები მათი და ბრწყინვალე **ვეცხლეულნი** მისცეს ეკლესიათა შესამკობელად, A-199 100r,29a-100r,1b; უკუეთუ გეძინოს შენ შორის ნაწილებსა; ფრთენი ტრედისანი **ვეცხლითმოსილნი**, ფსალმ. 67,14 და სხვ.

**ვერცხლ**- გვხვდება XI-XII საუკუნეებიდან (სარჯველაძე 1975, 110): შეიქმნა ჯუარი ესე ბეთანიისა ღმრთისმშობლისა, ოქროსა და **ვერცხლისა** წმიდისა, ბეთანიის ჯვრ. წარწ.; შემკრებელი **ვერცხლისაჲ**, ანდრია სალოსი 88r,15-16 და სხვ.

ქართულ **ვერცხლ-** (<***ჟერცხლ-**) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ვარჩხილ-**. სვანური **ჟარჩხილ** («ფული») მეგრულიდანაა ნასესხები.

ქართული და მეგრული ენების მასალა მ. ბროსემ შეაპირისპირა (Brosset 1849, 74). ***ჟერცხლ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 83).

***ჟერძ-**

ქართ. **ვერძ-** **ვერძ**-ი «მამალი»

მეგრ. **ერჯ-** **ერჯ**-ი «მამალი ცხვარი»; **ერჯ**-აკ-ა «პატარა ცხვარი; ბატკანი»

გვხვდება ძველ ქართულ ენაში: დაადგინა წინაშე ცხოვართა მათ **ვერძი** მოსპეტაკე, შესაქმ. 30,40 O; აჰა, ვაცები და **ვერძები** აღვიდოდა ცხოვართა, იქვე 31,10 O და სხვ.

ქართული **ვერძ-** (<***ჟერძ-**) ძირის შესატყვისად მეგრულში გვაქვს **ერჯ-** (<***ვარჯ-**). მეგრულში **ვ** დაიკარგა და მოხდა უმლაუტი (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170).

ქართული და მეგრული ენების მასალა ი. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII, 111). ***ჟერძ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 84).

***ჳერხჳ-**

ქართ. **ვერხუ-** **ვერხუ**-ი; **ვერხვ**-ი (ახ. ქართ.)

სვან. **ჲერხჳ-** **ჲერხჳ**-ლა «ვერხვი»

გვხვდება ძველ ქართულში: თხემთა ზედა მთათასა უზორვიდეს და ბორცუთა ზედა უკლვიდეს მუხასა და **ვერხუსა** ქუეშჱ, ოსე 4,13 O; აღმოვაცენო ურწყულსა მას ქუეყანასა ნაძჳ და ფიჭჳ, ბზაჲ, ძელქვაჲ და საროჲ და თელაჲ და **ვერხჳ**, ესაია 41,19 J და სხვ.

ქართული **ვერხჳ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **ჲერხჳ-**. **ჲერხჳ-რა<*ჲერხჳ-რა** (შდრ.: Klimov 1998, 52). სიძნელეს ქმნის სვანური ძირის ანლაუტი.

მეგრულსა და ლაზურში ამ ძირის სანდო ექვივალენტები არაა გამოვლენილი (შდრ.: Klimov 1998, 52).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 593). გ. კლიმოვმა ***ჳერხჳ-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის (ЭСКЯ, 84; Klimov 1998, 52).

***ჳესₗ-/ჳსₗ-**

ქართ. **ვს-** აღ-ა-**ვს**-ებ-ს; სა-**ვს**-ე; და-**ვს**-ებ-ა «ჩაქრობა; დაბრმავება» აღ-**ვს**-ებ-ულ-ი ...

მეგრ. **ფშ-/შ-** ი-ო-**ფშ**-უ «გაავსო»; ე-**ფშ**-ა «სავსე»; ე-**ფშ**-აფ-ა «გავსება»; ეკ-მ-ა-**ფშ** «დამაბრმავა (დამივსო თვალები)» ...

ლაზ. **ფშ-** ჲ-ო-**ფშ**-უ «აავსო; დატვირთა»; ქ-ი-**ფშ**-უ/ო-ი-**ფშ**-უ «გაივსო»; ო- **ფშ**-ა «სავსე; ბევრი» ...

სვან. **გჳეშ-/გჳშ-** **გჳეშ**-ი «სავსე»; ლი-**გჳშ**-ილ-ე «გავსება»; ხჳ-ა-**გჳშ**-ულ-ე «ვავსებ»; ო-ხ-**გჳăშ**-ილ «გავავსე» ...

**ვს-** ძირისაგან ნაწარმოები ფორმები საკმაოდ ხშირია ძველ ქარ-თულ სალიტერატურო ენაში: **ივსეს** წყალი ჯურღმულისაგან, I ნეშტთა 11,18 (მცხეთ.); წარიღო სარწყული და წარვიდა **ვსებად** წყლისა, იაკობის წინარესახარ. 67r,9-11a (ხანმ.); სწადინ **აღვსებად** მუცლისა თჳსისა, ლ. 15,16 C; თჳთ იზრუნე კანდელისა შენისათჳს და ყავ იგი, რაჲთა არა **დაივსოს** ვიდრე მოსლვადმდე მონისა შენისა, ლიმონ. 63,26-27 და სხვ.

ქართული **ვს-** (<***ჳესₗ-/ჳსₗ-**) ძირის შესატყვისებია მეგრული **ფშ-** (<***ვშ-** ასიმილაციური დაყრუების შედეგად; **შ-<ფშ-** **ფ**-ს დაკარგვით), ლაზური **ფშ-** (<***ფშ-**) და სვანური **გჳეშ-** (<***ჳესₗ-** ანლაუტში **გ**-ს განვითარების გზით; იხ. თოფურია 1941, 233; შდრ.: მაჭავარიანი 1965, 74-

75; Fähnrich 1998a, 19). სვანურში დაცულია საერთოქართველური ძირის ხმოვნიანი ვარიანტი.

ქართულ-ზანური ერთიანობის დონეზე არსებობდა ***ჳ̂ს$_1$-** ძირისაგან წარმოქმნილი ***ს'ა-ჳ̂ს$_1$-ე** ფუძე, რომლის კანონზომიერი ფონემური შესატყვისებია: ლაზური **ო-ფშ-ა** (ვიწ.-არქ.; ათინ.), **ჲ-ო-ფშ-ა** (ხოფ. **ჲ** განვითარებულია) და მეგრული **ე-ფშ-ა**<**ო-ფშ-ა**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 5); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 333); სვანური – გ. დეეტერსმა (იხ. Schmidt 1962, 110) და ვ. თოფურიამ (თოფურია 1941, 233). ***ჳ̂ეს$_1$-/ჳ̂ს$_1$-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 52; შდრ.: ЭСКЯ, 86; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 123-1249.

***ჳ̂ეძ$_1$-**

ქართ. **ვეძ-** **ვეძ**-ა «მინერალური წყალი; ან ადგილი, სადაც მინერალური წყალი ამოდის»; **ვეძ**-ის-ი (ტოპონიმი)

მეგრ. **მენჯ-** **მენჯ**-ი (ტოპონიმი)

ქართულ **ვეძ-** (<***ჳ̂ეძ$_1$-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **მენჯ-** (<***ჳ̂ანჯ-**). **ჳ̂**>**მ** (შდრ.: ქართ. **ვინ** : მეგრ. **მინ**); უმლაუტის შედეგად ***ჳ̂აჯ**-(***მაჯ**-)> **მეჯ-** (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170); **ნ** განვითარდა **ჯ**-ს წინ (წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

მასალა შეაპირისპირა ტ. გუდავამ (იხ. Климов 1973, 362; შდრ.: თოფურია 1937b, 143). ***ჳ̂ეძ$_1$-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (დასახ. ნაშრ. 361; Klimov 1998, 53).

***ჳ̂ი-**

ქართ. **ვი-** **ვი-ნ**; **ვი**-ნა-ჲ «საიდან»; **ვი**-ნა-ჲთ-გან «რა დროიდან» ...

მეგრ. **მი-** **მი**/**მი**-ნ «ვინ»; **მი**-ნ-ეფ-ი «ვინ» (მრ.)

ლაზ. **მი-** **მი**/**მი**-ნ «ვინ»

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: თქუენ **ვინ** გგონიე მე? მ. 16,15 (ხანმ.); ლ. 9,20 (ხანმ.); ხიტყოდეს: **ვინაჲ** არს ესე? მ. 13,54 (ხანმ.); ესე ვიცით, **ვინაჲ** არს, ხოლო ქრისტჱ ოდეს მოვიდეს, არავინ იცოდის, **ვინაჲ** არს, ი. 7,27 (ხანმ.); ჰრქუა მათ იაკობ: ძმანო,

**ვინანი** ხართ თქუენ? შესაქმ. 29,40 O; ესე მესამჱ დღჱ არს, **ვინაჲთგან** ესე ხიქმნა, ლ. 24,21 L და სხვ.

ქართულ **ვი-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მი-** და ლაზური **მი-** (**ვ** იქცა **მ**-დ; იხ. Bopp 1846, 286).

ქართული და ლაზური ენების მასალა მოიხმო ფრ. ბოპმა (Bopp 1846, 286); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 112). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა ***მი-ნ** (ЭСКЯ, 135) და ***ჷინ** (Klimov 1998, 53) არქეტიპები (შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 125).

***ჷლთ-**

ქართ. **ვლთ-** გან-**ვლთ**-ობა «გაყოფა»; გა-**ვთ**-ულ-ი «გაყოფილი» ...

მეგრ. **რთ-** გო-**რთ**-უ-ალ-ა, **რთ**-ილ-ობ-ა «გაყოფა»; გო-**რთ**-უ «გაყო»; **რთ**-უნ-ს «ყოფს»; გო-ნო-**რთ**-ი «განაყოფი» ...

ლაზ. **რთ-** ო-კო-**რთ**-უ; გო-**რთ**-აფ-უ «გაყოფა»; ო-კო-**რთ**-უფ-ს «ყოფს»; ო-კო-ბ-ი-**რთ**-ა-თ «გავიყოთ» ...

სვან. **თ-** ლჷ̄-**თ**-ე «გაყოფა»; ნჵ-**თ**-ი «ნაწილი; ხვედრი; ნათესავი»; ხჷ̂-ჵ-**თ**-ი «ვყოფ»; მჷ-**თ**-ე «გამყოფი» ...

**ვლთ-** ძირისაგან წარმოქმნილი ფორმები დასტურდება ძველ ქართულ ენაში: რომელი **განხევლთის** თავსა თჳსსა, მ. 12,25 (ხანმ.); იყო შფოთი სადუკეველთაჲ და ფარისეველთაჲ და **განივლთა** სიმრავლჱ იგი, საქმ. მოციქ. 23,7; რომელი თავსა თჳსსა **განხევთის**, ლ. 11,17 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ვლთ-** (**ვთ-** მიღებულია **ლ**-ს დაკარგვის შედეგად) ძირს შეესატყვისებიან მეგრ. **რთ-** და ლაზური **რთ-** (<***ვრთ-**; მეგრულსა და ლაზურში **ვ** დაკარგულია). ლაზურში, (კერძოდ, ჩხალურში) არსებობს **ლთ-** ვარიანტიც (იხ. ЭСКЯ, 84). სვანურში დაკარგულია თავკიდურა ***ჷლ** კომპლექსი, რის საკომპენსაციოდ წინამავალი ხმოვნის დაგრძელება მოხდა.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 309); სვანური ექვივალენტი გამოავლინა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე ***ჷლთ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 85).

***ႇლტ-**

ქართ. **ვლტ-** ი-**ვლტ**-ი-ს «მირბის»; სი-**ვლტ**-ოლ-ა «სირბილი» ...

მეგრ. **რტ-/ნტ-** **რტ**-ებ-ა/**ნტ**-ებ-ა «გაქცევა»; ვ-ო-**რტ**-ინ-უ-ან-ქ «გავაქცევ»; ვ-ო-**რტ**-ინ-ე/ვ-ო-**ნტ**-ინ-ე «გავაქციე»; ვ-ი-**რტ**-ი/ვ-ი-**ნტ**-ი «გავიქეცი»; მა-**ნტ**-ებ-ელ-ი «გამქცევი»; **ნტ**-ინ-აფ-ილ-ი «გაქცეული» ...

ლაზ. **მტ-/ტ-** ო-**მტ**-ინ-უ «გაქცევა»; ვ-ი-**მტ**-ამ «გავრბივარ»; გამა-ბ-**ტ**-ურ «გავრბივარ»; გამა-ბ-**ტ**-ი «გავიქეცი»; ო-**მტ**-ინ-ამ-ან «გააქცევენ»; **მტ**-ინ-ერ-ი «გაქცეული» ...

სვან. **ტႇ-** ლი̄-**ტႇ** «გაქცევა»; ჩႇა̈დ-ი̄-**ტႇ** «გაიქცა» ...

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: იხილეს კაცი იგი, შეშინდეს ფრიად და **სივლტოლად** მიაქციეს პირისაგან მისისა, I მეფ. 17,24 O; ხეძიებდეს ადგილსა **სივტოლად**, უძვ. ქართ. ხელნაწ. 365,4-6b; ნუმცა უკუე ვიმჭირავთ **ვლტოლვადთა** მათ საქმეთა, Jer.-32 63r,27-28; **ვლტოლვილ** იყო პირისაგან სოლომონისა, III მეფ. 11,43 O და სხვ.

ძველ ქართულში ასევე ხშირია **ვტ-** (**ლ**-ს დაკარგვით მიღებული) ვარიანტიც: რომელნიმე **ივტოდეს**, სინ. მრავალთ. 117,4; სულმოკლე იქმნა და **ივტოდა**, იქვე 120,26-27; ხეძიებდეს ადგილსა **სივტოლად**, უძვ. ქართ. ხელნაწ. 365,4-6b და სხვ.

ქართულ **ვლტ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რტ-** (<***ვრტ**-; **რტ**->**ნტ**- ასიმილაციით; იხ. ჟღენტი 1953, 124), ლაზური **მტ-** (<***ვტ**-<***ვრტ**- **რ**-ს დაკარგვისა და **ვ**>**მ** პროცესის შედეგად; **ტ**- ალომორფი მიღებულია **ვ**-ს ანლაუტში დაკარგვის გზით) და სვანური **ტႇ-** (<***ႇლტ**- **ლ**-ს დაკარგვისა და **ႇ**-ს მეტათეზისის შედეგად; იხ. ЭСКЯ, 85). გ. მაჭავარიანის აზრით, საწყისი **ლი̄-ტႇ**<***ლი-ႇლტ-ႇ** (მაჭავარიანი 1965, 20).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 51); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. შუხარტმა (Schuchardt 1902b, 393); სვანური – გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 85). ყველა ქართველური ენის მასალა გაანალიზა გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 20). ***ႇლტ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (იქვე; Klimov 1998, 54).

***ულტ-**

ქართ. **ვლტ-/ლტ-** და-**ვლტ**-ობ-ა/და-**ვტ**-ობ-ა «დასველება» ...

მეგრ. **რტ-** **რტ**-უ-აფ-ა «დასველება»; **რტ**-უ-აფ-ილ-ი «დასველებული»; ო-**რტ**-უ-ალ-ი «დასასველებელი; დამასველებელი» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **ავლტობდით** საკურთხეველსა უფლისასა, მალ. 2,13 O; მოიღო მაქმაჲ და **დაავლტო** წყალსა, IV მეფ. 8,15 O; **დაალტო** იგი დამუსრვილი და დაასხა მას ზეთი: შესაწირავი არს ღმრთისა, ლევ. 2,6 O და სხვ.

**ვლტ**->**ვტ**- **ლ**-ს დაკარგვის შედეგად.

ქართულ **ვლტ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რტ**- (<***ვრტ**-; შდრ.: ქართ. **ვლტ**- : მეგრ. **რტ**- «გაქცევა»).

ქართული და მეგრული ენების მონაცემები შეაპირისპირა ტ. გუდავამ (ამის შესახებ იხ. ЭСКЯ, 122). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ლტჳ**- არქეტიპი (ЭСКЯ, 122; Klimov 1998, 110).

***ჳნ-**

ქართ. **ვნ-** ა-**ვნ**-ებ-ს; ა-**ვნ**-ო; მა-**ვნ**-ებ-ელ-ი ...

მეგრ. **ნ-** ვ-ო-**ნ**-გქ «ზიანს ვაყენებ»; ო-**ნ**-გ ნ-ს «ზიანს აყენებს» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ეგრე გგონიეს, ვითარმედ გალილეველნი ესე ხუფროჲს ყოველთა გალილეველთა ხიყვნეს ცოდვილ, რამეთუ ესევითარი **ხევნო** მათ? ლ. 13,2 (ხანმ.); რაჲთა ფრიად **ივნოს** და შეურაცხ იქმნეს, მრკ. 9,12 D; ანუ არა ესრჱთ ჯერ-იყო **ვნებად** ქრისტჱსა და შესლვად დიდებასა თჳსსა, ლ. 24,26 L; ვითარ ჰგავს **ვნებადი** იგი, კაცისა აგებ. 142,16 და სხვ.

ქართულ **ვნ**- ძირს შეესატყვისება მეგრული **ნ**- (<***ვნ**-). **ვ** დაიკარგა ქცევის **ო**- მაწარმოებლის მომდევნო პოზიციაში.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 23).

***ჳონა-**

ქართ. **ონ-** **ონა**-ზე «ძალიან სწრაფად»

სვან. **ჳონა-/ონა-** **ჳონა/ონა** «დრო»

ქართული ენის მოხეურ დიალექტში გვაქვს **ონაზე** ფორმა, რომლის **ონა** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს სვანური **ჳონა/ონა** «დრო».

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 26).

***ჷრც-**

ქართ. **ვრც-** გან-ა-**ვრც**-ო; გან-**ვრც**-ნ-ა «გავრცელდა»; **ვრც**-ელ-ი ...
მეგრ. **ფირჩ-** თოლ-**ფირჩ**-ალ-ი/თოლ-ებ-**ფირჩ**-ა «დიდთვალება»; **ფირჩ**-ა ჯა «ტოტებგაშლილი ხე» ...
ლაზ. **ფირჩ-** ლექე **ფირჩ**-ე «დიდი ლაქა»

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: **ვრცელ** არს გზაჲ, რომელმან მიხიყვანის წარსაწყმედელად, მ. 7,14 (ხანმ.); იყოს ნათესავი შენი, ვითარცა ქჳშაჲ ზღჳსაჲ და **განვრცნეს** ზღუადმდე და ჩრდილოდ, შესაქმ. 28,14 O; ვიდრე სიკუდილადმდე ჯერ-არს **განვრცობაჲ** სინანულისაჲ, დიდი სჯ. 475,15; არასადა თავს-იდვას წიაღკერძო აფრიკეთისა **განვრცომაჲ**, იქვე 363,17 და სხვ.

ქართულ **ვრც-** (<***ჷრ̥ც-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფირჩ-** (<***ვრ̥ჩ-**; **ვ**-ს **ფ**-ში გადასვლისა და ***რ̥**-ს ვოკალიზაციის შედეგად.).

**ფირჩ-ა** ფუძე ქართული **ვრც-ელ-** ფუძის კანონზომიერი შესატყვისია (ქართ. **-ელ** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **ა**<***ალ-**; შდრ.: ქართ. წით-**ელ** : მეგრ. ჭით-**ა**). ასევე კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ვრც-ელ-** ფუძეს ლაზური **ფირჩ**-ე.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ა. შანიძემ (ამის შესახებ იხ. როგავა 1960b, 182); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 86). მანვე ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა ***ჷრც-** (klimov 1998, 55) და ***ჷრც-ელ** (ЭСКЯ, 85) არქეტიპები.

# ზ

***ზა-**

ქართ. **ზა-** **ზა**-მთარ-ი; **ზა**-ფხულ-ი; გა-**ზა**-ფხულ-ი
მეგრ. **ზო-** **ზო**-თონჯ-ი «ზამთარი»
სვან. **ზä-** **ზä**-ჲ «წელი»; **ზä**-ჷ «წელს»; ლგ-**ზä**-ჲ «წლისა»

**ზა-** ძირი ძველსა და თანამედროვე ქართულში მხოლოდ კომპოზიტთა შემადგენლობაში გვხვდება: აჰა, **ზამთარი** წარჴდა, ქებ. ქებ. 2,11 O; არა იყოს სივლტოლაჲ თქუენი **ზამთარსა** შინა, მ. 24,20; ხუწყოდეთ, რამეთუ ახლოს არნ **ზაფხული**, მ. 24,32 (ხანმ.); განიმზადის საზრდელი **ზაფხულის**, იგავნი 6,8 O; კუალად მიემსგავსის ყუავილთა **ზაფხულისპირისათა**, პარხლ. მრავალთ. 759,5-7a და სხვ.

არ იხმარება **ზო-** დამოუკიდებლად მეგრულშიც. ქართულ **ზა-მთარ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ზო-თონჯ-** (<***ზო-მთონჯ-**) ფუძე. ეტიმოლოგიურად ქართული **ზა-მთარ-** ისე, როგორც მისი მეგრული შესატყვისი **ზო-თონჯ-**, «ცივ დრო»-ს აღნიშნავს. ამას მოწმობს ძველი ქართული წერილობითი ძეგლების მონაცემები: ძველ ქართულში **ზა-მთარ-** ფუძეს უკავშირდება «ცუდი ამინდის»; «სიცივის» მნიშვნელობები: განთიად სთქუთ: **ზამთარი** იყოს, მ. 16,3; **ზამთარი** არს აწ ჟამი ესე, ვითარცა ჰხედავ, და დადგა ნასხლევი, კლარჯ. მრავალთ. 261,23; რაჲ-იგი არა დიდთა მათ მთათაჲ ოდენ გჳკჳრს, რომელთანი იგი მწუერვალნი მახლობელობითა ღრუბელთაჲთა მარადის ჰმარხვენ **ზამთარსა**, ექუს. დღეთ. (აბ.) 132,33.

ასევე საინტერესოა, რომ ეს ფუძე გადატანით «სიავე»-ს, «ბოროტება»-საც გამოხატავს: ისმინე ვედრებაჲ ჩემი და დაიცხრვე **ზამთარი** ესე ეკლესიათა შენთაგან, ისტ. ქრესტ. II 80,6-7; ჰაერკეთილობასა შინა ამის ცხორებისასა იყო, მოელოდე ოდესმე **ზამთარსაცა** საქმეთასა, ბას. კეს. სწავლ. 137,34; **სიზამთრჱ** იგი ეშმაკისაჲ აქუნდა, უდაბნ. მრავალთ. 81v,26-27b; Ath.-11 72r,14-15a და სხვ.

**ცხადია ზა-** ძირის ძირითადი მნიშვნელობაა «დრო». ამას მიუთითებს საერთოქართველური ***ზა-** ძირის კანონზომიერი სვანური შესატყვისის **ზა-**ს მნიშვნელობა «წელი» (ასევე **ზა-ფხულ-** ფუძე ეტიმოლოგიურად «თბილ დრო»-ს გამოხატავდა).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1913b, 316-317; Марр 1936, 222). ***ზა-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 86).

***ზაკჳ-**

ქართ. **ზაკუ-** **ზაკუ**-ვ-ა; მ-**ზაკუ**-ვ-არ-ი ...

მეგრ. **ზოკუ-** **ზოკ**-ულ-ა «სწავლება; ცთუნება»

გვხვდება ძველ ქართულში: **ზაკუეს** მას და დასცეს იგი სახლსა მას, IV მეფ. 12,20; წარვიდა მიერ მუნ, სადა **ზაკუვაჲ** არა ხიპოვებინ, ხანმ. მრავალთ. 8br,1-3b; ხოლო წმიდამან მან ცნა **ზაკუვითი** იგი ზრახვაჲ მისი, შუშ. 4,6; კაცი მოსისხლე და **მზაკუვარი** სძაგს უფალსა, ფსალმ. 5,3 და სხვ.

ქართულ **ზაკუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ზოკუ-**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის ***ზაკჳ-** არქეტიპი აღადგინა კლიმოვმა (Klimov 1998, 56).

***ზარ-**

ქართ. **ზრ-** **ზრ**-უნ-ვ-ა; **ზრ**-უნ-ავ-ს; მ-**ზრ**-უნ-ვ-ელ-ი ...
სვან. **ზარ-** ლი-**ზარ**-ე «ზრუნვა; დაცვა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: მართა, მართა, **ხზრუნავ** და შფოთ ხარ მრავლისათჳს, ლ. 10,41 (ხანმ.); რომელი-იგი ეკალთა შინა დავარდა, ესენი არიან, რომელთა ისმინიან სიტყუაჲ და **ზრუნვისაგან** და სიმდიდრისა და გემოთაგან ამის სოფლისათა ვლენედ, ლ. 8,14 (ხანმ.); რაჲთა იგი იყოს **მზრუნველ** ყოველსა საქმესა ამის სოფლისასა, სინ. მრავალთ. 279,8; ესრეთ უკუე გჳქმს ჩუენცა ზეცისასა **მზრუნველობითა** შეურაცხ-ყოფაჲ ყოველსავე ქუეყანისასა, Jer.-6 38r,2-6a და სხვ.

**ზრ-უნ-** ფუძე უნდა იყოს, სადაც **-უნ** სუფიქსი შეიძლება გამოიყოს. ქართული **ზრ-** ძირის შესატყვისი ჩანს სვანური **ზარ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 42).

***ზარ-**

ქართ. **ზარ-** **ზარ**-ი
მეგრ. **ზორ-** **ზორ**-ი «საყვირის ხმა»

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება «**ზარი** რვალის სარეკე-ლი».

ქართულ **ზარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ზორ-**

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 26).

***ზარ-**

ქართ. **ზარ-** უ-**ზარ**-მა-**ზარ**-ი
მეგრ. **ზორ-** **ზორ**-ი «დიდი»

ქართულ **უზარმაზარ-** ფუძეში შესაძლოა გამოიყოს **ზარ-** ძირი, რომლის კანონზომიერი მეგრული შესატყვისი უნდა იყოს **ზორ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 33).

***ზარდ-/ზრდ-**

ქართ. **ზარდ-/ზრდ-** აღ-ი-**ზარდ**-ა; მ-**ზარდ**-ულ-ი; ი-**ზრდ**-ებ-ი-ს ...
მეგრ. **რდ-** **რდ**-უ-ალ-ა «ზრდა»; მ-ი-**რდ**-უ «გაიზარდა»; მო-**რდ**-უ «გამზრდელი»; ო-**რდ**-ალ-ო «გასაზრდელად» ...
ლაზ. **რდ-** ო-**რდ**-უ «ზრდა»; ვ-ი-**რდ**-ე-რ «ვიზრდები»; ი-**რდ**-უ «გაიზარდა»; ომო-**რდ**-უ/ო-**რდ**-უ «ზრდა»; მო-**რდ**-ერ-ი «გაზრდილი; უფროსი; უფრო დიდი» ...
სვან. **რდ-** ლი-**რდ**-ი «გაზრდა»; ლგ-**რდ**-ე «გაზრდილი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: რამეთუ სიჭაბუკითგან ჩემით **ვზრდი** მათ, ვითარცა მამაჲ, იობ. 31,18 (მცხეთ.); რომელთა არა ხაქუს საუნჯე, ანუ სადა შეიკრიბონ, და ღმერთი **ხზრდის** მათ, ლ. 12,24 (ხანმ.); არამედ ვიქმნენით ჩუენ მდაბალ თქუენ შორის, ვითარცა-იგი **მზრდელი** რაჲ **ზრდინ** შვილთა თჳსთა, I თეს. 2,7 AB და სხვ.

ძველ ქართულში **ზარდ-**/**ზრდ-** ძირისაგან ნაწარმოებ ფუძეებს უკავშირდება «ზრდის, გამოკვების, მოვლის, ზრუნვის» მნიშვნელობები.

*__ზრდ-__ ვარიანტს შეესატყვისება მეგრული **რდ-**, ლაზური **რდ-** და სვანური **რდ-** (რომლებიც ძირის თავკიდურა **ზ**-ს დაკარგვითაა მიღებული; იხ. ЭСКЯ, 88; შდრ.: ჩიქობავა 1938, 309; თოფურია 1931, 78).

ქართული, მეგრული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა მ. ჯანაშვილმა (ჯანაშვილი 1906, 29); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 308-309). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა *__ზრდ-__ არქეტიპი (ЭСКЯ, 88). იმის გამო, რომ მეგრულში, ლაზურსა და სვანურში თავკიდურა **ზ**-ს შესატყვისები არაა წარმოდგენილი, ძნელდება გადაჭრით თქმა, არქეტიპის ანლაუტში *__ზ__ უნდა აღვადგინოთ, თუ *$\mathbf{ზ}_1$ (იხ. მაჭავარიანი 1965, 165).

***ზაშჳ-**

ქართ. **შაშუ-** **შაშუ**-ი; **შაშვ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ზესქვ-** **ზესქვ**-ი «შაშვი»

ლაზ. **ზესქუ-**/**მზესქუ-** **ზესქუ**/**მზესქუ** «შაშვი»; ღალი-**მზესქუ** «წყლის შაშვი»

დადასტურებულია ძველ ქართულ ენაში: კონიონსა **შაშუნი** ძოვენ, ექუს. დღეთ. (აბ.) 67,29; სხუანიცა არიან მრავალნი სიმრავლისმოყუარენი, ვითარცასახედ: ტრედნი და მწერონი და **შაშუნი** და კაკაბნი, იქვე 112,1-3.

ქართულ **შაშუ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ზესქვ-** და ლაზური **ზესქუ**/**მზესქუ**. ქართულ-ზანური ერთიანობის ეპოქისათვის უნდა ვივარაუდოთ *__ზაშჳ-__ არქეტიპი, რომლისგანაც მივიღეთ ქართული **შაშჳ** და საერთოზანური *__ზოსქჳ-__, რომელმაც შემდგომი კომბინატორული ცვლილებების შედეგად მოგვცა მეგრული **ზესქვ**-ი და ლაზური **ზესქუ**/**მზესქუ**. *__ზოშქუ__>*__ზოსქუ__ თ. გამყრელიძის წესის მიხედვით (გამყრელიძე 1959, 27); *__ზოსქუ__>__ზესქუ__ უმლაუტის შედეგად (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 167). ლაზურში **ზესკუ** მივიღეთ გამკვეთრების შედეგად. **მზესქუ** ფორმაში **მ** განვითარებულია.

სვანური ექვივალენტი ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 114; ლაზური მასალა მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 105). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***საშჷ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 162), ტ. გუდავამ – ***ჟაშჷ-** (გუდავა 1964, 497, იხ. აგრეთვე გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 306), თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა – ***ზაჟჷ-** (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 63; 64; 81).

***ზგილ-**

ქართ. **ზგლ-** და-**ზგლ**-უნ-დ-ა «დაცურდა ყინულზე»

მეგრ. **ზგილ-** **ზგილ**-ატ-ა/გე-**ზგილ**-ატ-ა/**ზგირ**-ატ-ა «დაცურება ყინულზე»

ქართ. **ზგლ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს მეგრ. **ზგილ-**/**ზგირ-** ფუძე. მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 33).

***ზელ-/ზილ-**

ქართ. **ზელ/ზილ-** **ზელ**-ს; **ზილ**-ა ...

მეგრ. **ზალ-** **ზალ**-ა «ზელა»; ბ-**ზან**-ქ «ვზელ»; **ზელ-ი/ზერ-ი** «ცომი» ...

ლაზ. **ზალ-** ო-**ზალ**-ე «საზელი»

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: ვითარცა თიჴაჲ უბნისაჲ, **დავზილნე** იგინი, II მეფ. 22,43 O; მეკეცემან ჩჩჳლი **შეზილის** მიწაჲ, რუდუნებნ, და შექმნის ჭურჭერი სამსახურებელად, სიბრძ. 15,7 O; ანუ არა ჴელ-ეწიფების მეკეცესა მისვე თიჴისაგან **შეზელილისა** შესაქმედ: რომელნიმე პატივოსნად ჭურჭლად და რომელნიმე უპატივოდ? ჰრომ. 9,21 და სხვ.

ქართულ **ზელ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ზალ-** (**ზელ-ი/ზერ**-ი უმლაუტის გზით არის მიღებული ***ზალ**-ისაგან; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170) და ლაზური **ზალ-** (ლაზურის **ზ-** და სვანურის **ზიჰ-** ფორმათა დაკავშირება ზემოთ მოხმობილ ძირებთან სარწმუნო არ არის; შდრ.: ჩიქობავა 1938; 274-275; ЭСКЯ, 86).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, X). გ. კლიმოვი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე ადრე აღადგენდა ***ზ-** არქეტიპს (ЭСКЯ, 86); უკანასკნელ ხანს – ***ზელ-** ფორმას ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (Klimov 1998, 57).

*ზეპ-

ქართ. **ზეპ-** **ზეპ**-ვ-ა

მეგრ. **ზაპ-** **ზაპ**-უ-ა «ცემა»

ლაზ. **ზაპ-** ო-**ზაპ**-უ «ცემა»; **ზაპ**-უფ-ს «სცემს»; დო-**ზაპ**-ეს «სცემეს» ...

არ არის დამოწმებული ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში. გვხვდება ახალ ქართულსა და დიალექტებში.

ქართულ **ზეპ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ზაპ-** და ლაზური **ზაპ-**. უთუოდ გასათვალისწინებელია ძირის ბგერწერითი ხასიათი (ამით არის შეპირობებული ქართულში **ზაპ-** ვარიანტის არსებობა: **ზაპ-უნ**-ი «დარტყმა»). მეგრული **ზეპ**-უ-ა ქართულიდან არის შეთვისებული (შდრ.: ჟღენტი 1953, 9).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 87; Klimov 1998, 57). მანვე ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ზეპ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 87).

*ზერ-/ზირ-

ქართ. **ზერ-/ზირ-** მ-**ზერ**-ა/უ-მ-**ზირ**-ა ...

მეგრ. **ძირ-** **ძირ**-აფ-ა «ხედვა; შენიშნვა»; ბ-**ძირ**-გნ-ქ «ვხედავ»; ქო-ბ-**ძირ**-ი «ვნახე; შევნიშნე» .

ლაზ. **ძირ-/ზირ-** ო-**ძირ**-უ «ხედვა; ყურება; პოვნა»; ბ-**ძირ**-ამ «ვხედავ»; ბ-**ძირ**-ი/ბ-**ზირ**-ი «ვნახე; ვიპოვე» .

გვხვდება ძველ ქართულში: დაჯდის იგი **მზირად** მდიდართა თანა ფარულად მოკლვად უბიწოჲსა, ფსალმ. 9,29; **მზირ**-უყვეს მას და მიავლინნეს **მზირნი** ორგულნი, რომელნი მართალს იტყოდეს თავთა თჳსთა, ლ. 20,20 და სხვ.

ქართულ **მ-ზირ-** ფუძეს შეიძლება შეესატყვისებოდეს მეგრ. **ძირ-** (<***მზირ-**) და ლაზ. **ზირ-/ძირ-** (<***მზირ-**).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 390); ქართული ექვივალენტი დაძებნა დაძებნა მ. ბროსემ (Brosset 1844, 15).

*ზერგ-

ქართ. **ზერგ-** და-**ზერგ**-ნ-ა «დატკეპნა»

მეგრ. **ზარგ-** **ზარგ**-ან-უ-ა «დატკებნა; არევა»

ქართულ **ზერგ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ზარგ-**.

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1996b, 5; აბაშია 1997d, 29).

***ზჷ-**

ქართ. **ზუ-** მე-**ზუ**-ებ-ი «მშობელი (საქონელი)»; ი-**ზუ**-ა «დაბადა»

სვან. **ზჷ-/ზ-** ლი-**ზჷ**-ელ «შობა (საქონლისა)»; ლი-**ზ**-ჳლ «id.»; ი-**ზ**-ჳლ «შობს»; ად-**ზ**-ჳლ-ე «შვა; შობა» ...

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: ირემნიცა **იზუნეს** ველსა გარე და დაუტევნეს ნუკრნი, იერ. 14,5 OJ; **იზუებვოდეს** B; იყო სოლომონისი ორმეოცი ათასი ჭდალი **მეზუები** საეტლედ და ათორმეტ ათას მჴედართაჲ, III მეფ. 10,29 O და სხვ.

ქართულ **ზუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ზჷ-** ძირი. **ლი-ზ-ჳლ-<*ლი-ზჷ-ალ-**, რასაც საკომპენსაციო სიგრძე მოწმობს. **ზუ-** ძირის დაკავშირება ლაზურ **ზურ-ა** «დედალი», სვანურ **ზურ-ჲ̈-ä** «დედალი», **ზურ-ალ-** «ქალი» ფუძეებთან არ ჩანს მართებული (შდრ.: ჯავახიშვილი 1937, 193; თოფურია 1938, 88-89).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ი. ჯავახიშვილმა (ჯავახიშვილი 1937, 193-194; იხ. აგრეთვე თოფურია 1938, 88-89). ***ზჷ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 87).

***ზჷერ-**

ქართ. **ზუერ-** **ზუერ**-ი «ბაჟი»; მე-**ზუერ**-ე «მებაჟე»; სა-**ზუერ**-ე «საბაჟო»

მეგრ. **ზირ-/ზგრ-** **ზირ**-უ-ა/**ზგრ**-უ-ა «ხარკის აკრეფა»; მა-**ზირ**-ალ-ი «მეზვერე»; **ზირ**-ილ-ი «შეკრებილი» ...

სვან. **ზჷერ-/ზურ-** ლი-**ზჷერ**/ლი-**ზჷრ**-ი/ლი-ნ-**ზორ**-ი «შეკრება»; მუ-**ზჷერ** «შემკრები»; ლუ-**ზჷერ** «შეკრებილი» ...

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: მეუფეთა ქუეყანისათა, რომელთა გამოიღიან ხარკი, ანუ თუ **ზუერი**? მ. 17,25 C; მისცემდით ყოველთა თანანადებსა: სახარკოსა — ხარკი, **საზუერესა — ზუერი**, საშინელსა შიში, ჰრომ. 13,7; ხიყავნ იგი შენდა, ვითარცა ხარკისმომჴდელი და **მეზუერჱ**, მ. 18,17 (ხანმ.) და სხვ.

ქართული **ზუერ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია სვანური **ზჷერ-/ზჷრ-**. ამ ძირის შესატყვისი ჩანს მეგრული **ზირ-** (მეგრულში **ზვ**>**ზ** იმის გამო, რომ მეგრულს არ ახასიათებს **ზვ** კომპლექსი; იხ. გუდავა, გამყრელიძე 1981, 207; პოზიციური შესატყვისობისათვის ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 237); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ლ. ნადარეიშვილმა (ნადარეიშვილი 1975, 114).

***ზუ̃ერ-**

ქართ. **ზუერ-** მო-**ზუერ**-ი; მო-**ზვერ**-ი

ლაზ. **ზარ-** მო-**ზარ**-ი/მო-**ზა**-ი/მუ-**ზარ**-ი «დედალი ხბო»

გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «ეწოდების ... წელიწადზე მეტსა საკარესა — **მოზვერი**».

ქართული **მო-ზვერ-** წარმოქმნილი ფუძე უნდა იყოს. ამ ფუძის შესატყვისი ჩანს ლაზური **მო-ზარ-** (<***მო-ზვარ-** **ვ**-ს დაკარგვით; **მო-ზა-ი**<**მო-ზარ-ი** **რ**-ს დაკარგვით; **მუ-ზარ**-ი<**მო-ზარ**-ი **ო**-ს **უ**-ში გადასვლის შედეგად).

მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1910, 144).

***ზიარ-**

ქართ. **ზიარ-** **ზიარ**-ი; თანა-**ზიარ**-ი ...

მეგრ. **ზიორ-** **ზიორ**-უ-ა «გასკდომა; გახევა»; გო-**ზიორ-უ** «გაბზარა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: არამცა ხჳყვენით მათ თანა **ზიარ** სისხლსა მას წინაწარმეტყუელთასა, მ. 23,30 (ხანმ.); არს მეგობარი **ზიარ** ტაბლისა ოდენ, ისუ ზირაქ 6,10 O; უკუეთუ სულიერთა მათთა **ხეზიარნეს** წარმართნი, ხაც კორციელთაცა მსახურებად მათა, ჰრომ. 15,27 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ზიარ** ძირის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **ზიორ-** (მნიშვნელობის სხვაობისათვის შდრ.: **კუეთ-** : სა-**კუთ**-არ-ი, გა-**კუეთ**-ილ-ი «ულუფა»; **ხევ-**/**ხი-** : ნა-**ხევ**-არ-ი; ქართ. **ჰ-** : სვან. ნა-**ჰუ** «ლუკმა»).

მეგრული **ზიარ-** ძირის ქართულ **ბზარ-** ძირთან დაკავშირება სარწმუნო არ ჩანს (შდრ.: ტ. გუდავა 1979, 84; ЭСКЯ, 53).

***ზიდ-**

ქართ. **ზიდ-** **ზიდ**-ვ-ა; მო-**ზიდ**-ვ-ა; აღ-**ზიდ**-ა ...

მეგრ. **ზინდ-** **ზინდ**-უ-ა «ზიდვა; გაწევა»; **ზინდ**-უნ-ს «ზიდავს; სწევს»; გი-ლუ-**ზინდ**-უ(ნ) «ეზიდება» ...

ლაზ. **ზდ-** ო-**ზდ**-უ «აღება»; ე-**ზდ**-უ «აიღო»; დო-**ზდ**-უ «ჩამოზიდა»; დო-**ზდ**-უ «მოწევა; მოზიდვა»; ე-ო-**ზდ**-უ «აწევა; აზიდვა» ...

გვხვდება ძველ ქართულ ენაში: რომელმან არა **ჰზიდა** უღელსა მისსა, ისუ ზირაქ 28,33 O; ანუ შე-მე-უკრა საბლითა უღელი მისი, ანუ **ზიდვიდესმეა** ორნატსა შენსა ველსა ზედა? იობ. 39,10 (მცხეთ.) და სხვ.

ქართულ **ზიდ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ზინდ-** (მეგრულში **ნ** განვითარებულია **დ**-ს წინა პოზიციაში. წინაენისმიერთა წინ მეგრულსა

და ლაზურში **ნ**-ს ასიმილაციური განვითარების შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 93-93) და ლაზური **ზდ**-(<**ზიდ**-; იხ. ჩიქობავა 1938, 275-276).

ქართველურ ენათა მონაცემები არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 275-276). ***ზიდ**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 87).

***ზიზ**-

ქართ. **ზიზ**- გა-**ზიზ**-ინ-ებ-ა; ა-**ზიზ**-ინ-ებ-ს «მეტისმეტად ავსებს»; გა-ა-**ზიზ**-ინ-ა; გა-**ზიზ**-ინ-ებ-ულ-ი ...

მეგრ. **ზიზ**- გო-**ზიზ**-ინ-აფ-ა «გადავსება»; ო-**ზიზ**-ინ-უ-ან-ს «ავსებს»; გო-**ზიზ**-ინ-აფ-ილ-ი «გადავსებული» ...

ქართული ენის გურულ დიალექტში დასტურდება **ზიზ**- ძირი, რომლის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **ზიზ**-.

მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 225). ***ზიზ**- არქეტიპი აღდგება ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 133; გ. კლიმოვი აღადგენს ***ზიზინ**- არქეტიპს, იხ. Klimov 1998, 58).

***ზიპ**-

ქართ. **ზიპ**- **ზიპ**-ი «თევზის ქონი»

მეგრ. **ზიპ**- **ზიპ**-ინ-აფ-ა «გასუქება»

ქართული **ზიპ**- ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **ზიპ**- ძირი.

მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1997, 67).

***ზისხლ**-

ქართ. **სისხლ**- **სისხლ**-ი

მეგრ. **ზისხირ**- **ზისხირ**-ი «სისხლი»

ლაზ. **დიცხირ**- **დიცხირ**-ი/**დინცხირ**-ი «სისხლი»; **დიცხირ**-ონ-ი «სისხლიანი» ...

სვან. **ზისხ**- **ზისხ** «სისხლი»; **ზისხ**-ორ-ა «სისხლის ძეხვი»; ლი-**ზისხ**-ნ-ი «გასისხლიანებული»; ლი-**ზისხ**-ან-ე «გასისხლიანებული» ...

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: რაჲთა ხიძიოს **სისხლი** ყოველთა წინაწარმეტყუელთაჲ, ლ. 11,50 (ხანმ.); არა ვაცთა და ზუარაკთა **სისხლიანობასა**, არამედ გონებისა ნაყოფიერობასა კმაიყოფს მხნუერპლად, Jer.-1 166r,5-9b; მას აქუნდა სამი ხატი და სამი

ფერი: **სისხლისფერი** და პერულისფერი და კუამლისფერი, პარხლ. მრავალთ. 763,4-8b და სხვ.

**სისხლ-** ძირისაგან იწარმოება მრავალი ფუძე.

როგორც ირკვევა მონათესავე ენების მასალასთან შედარებით, ქართული **სისხლ-**<***ზისხლ-** ასიმილაციით (იხ. მაჭავარიანი 1965, 27).

***ზისხლ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ზისხირ-**, ლაზური **დიცხირ-** (<***ზისხირ-**; **ირ** მიმდევრობა კანონზომიერად შეესატყვისება ***ლ** სონანტს; **სხ** კომპლექსი **ცხ**-დ შეიცვალა, რაც საზოგადოდ ახასიათებს ლაზურს, შდრ.: ქართ. **სხალ-** : ლაზ. **ცხულ-** და სხვ.; **ც**-ს ზეგავლენით ანლაუტში **ზ>ძ**; შემდგომში მოხდა დეზაფრიკატიზაცია: ***ძიცხირ->დიცხირ-**, იხ. მაჭავარიანი 1965, 27; გუდავა 1964a, 498-502) და სვანური **ზისხ-** (სვანურში, ისე როგორც სხვა შემთხვევებში, ***ლ**-ს რეფლექსი არ ჩანს).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 58; იხ. აგრეთვე Марр 1912a, 426; Марр 1914, 64); ქართული და სვანური — ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 595). საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ზისხლ-** არქეტიპი აღადგინეს გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 87; შდრ.: Klimov 1998, 59), თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 83; იხ. აგრეთვე მაჭავარიანი 1965, 26-27).

***ზმ-**

ქართ. **ზმ-** **ზმ**-ან-ებ-ა; სი-**ზმ**-არ-ი ...

მეგრ. **ზიმ-** **ზიმ**-აფ-ა «ზმანება»; გი-მ-ა-**ზიმ** «დამესიზმრა» ...

ლაზ. **ზმ-** მე-ვ-ო-**ზმ**-ონ «ვფიქრობ»; ვ-ი-**ზმ**-ონ-ი «ვიფიქრე»; ე-**ზმ**-ოჯ-ე/ი-**ზმ**-ოჯ-ე «სიზმარი»; მე-**ზმ**-ონ-ერ-ი «ჩაფიქრებული» ...

სვან. **ზმ-** ლი-**ზმ**-ალ-უნ-ე «ზმანება» ...

დასტურდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: რაჲთა იგი **ეზმანებოდის** ღამე და ეოცნებოდის დღისი, A-689 251v,18-20b; იქმნეს იგინი, ვითარცა **სიზმარნი** განღჳძებულთანი, ფს̃ალმ. 72,20; ნუ ისმენთ **სიზმართა** თქუენთა, რომელ **გეზმანებიან** თქუენ, იერ. 29,8 OJ და სხვ.

ქართულ **ზმ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **ზიმ-** (**ი**, შესაძლოა, ასახავდეს არქაულ ვითარებას, ან მეორეული წარმონაქმნი იყოს თანხმოვანთკომპლექსის გასათიშავად), ლაზური **ზმ-** და სვანური **ზმ-**.

ქართულ **ზმ-ან-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ზმ-ონ-**, ხოლო **ზმ-არ-** ფუძეს – ლაზური **ზმ-ოჯ-** (შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 35). ქართული **ზმ-არ-** და ლაზ. **ზმ-ოჯ-** ერთმანეთს ნ. მარმა დაუკავშირა (Марр 1909a, 4); ქართული **ზმ-ან-** და ლაზური **ზმ-ონ-** – კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 132) და გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 88). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ზმან-** არქეტიპი (იქვე; იხ. აგრეთვე Klimov 1998, 59).

***ზმორ-**

ქართ. **ზმორ-** **ზმორ**-ებ-ა; ი-**ზმორ**-ებ-ა; გა-ი-**ზმორ**-ა ...

ლაზ. **ზმორ-** ო-**ზმორ**-უ «ზმორება»; ი-**ზმორ**-ს «იზმორება» ...

სულხან-საბას ლექსიკონში გვხვდება **ზმორვა** «დაზარვით მკლავების გაჭიმვა».

ქართულ **ზმორ-** ძირს შეესატყვისება ლაზური **ზმორ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 135).

***ზომ-**

ქართ. **ზომ-** **ზომ**-ი; სა-**ზომ**-ელ-ი ...

მეგრ. **ზომ-**/**ზგმ-**/**ზიმ-** **ზომ**-უ-ა/**ზიმ**-აფ-ა «ზომვა»; ო-**ზგმ**-ალ-ი «ზომა»; ვ- **ზიმ**-უნ-ქ «ვზომავ» ...

ლაზ. **ზუმ-**/**ზიმ-** ბ-**ზუმ**-უმ/ბ-**ზიმ**-უმ «ვზომავ»; ო-**ზუმ**-ონ-ი/ო-**ზუმ**-აშ-ე «საზომი»; ო-**ზიმ**-უ «ზომვა» ...

სვან. **ზმ-** ლი-**ზმ**-ე «ზომვა»; ა-**ზმ**-ი «ზომავს»; ა-**ზმ**-ი-ჵ «ზომავდა»; ლგ-**ზმ**-ე «გაზომილი» ...

**ზომ-** ძირისაგან ნაწარმოები ფორმები გვხვდება ძველ ქართულში: ჟამითი ჟამად წარემატებოდა ჰასაკითა და კაცობრივსა მას **ზომსა** დაამტკიცებდა, სინ. მრავალთ. 97,34-35; რიცხჳ დღეთაჲ და **საზომი** ჟამთაჲ მისცა მათ, ისუ ზირაქ 17,2 O; იყო ჴელსა მისსა საბელი მაშჱნებელისაჲ და ლერწამი **საზომელი**, ეზეკ. 40,3 OJ და სხვ.

ქართულ **ზომ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ზომ-** (მეგრულის სხვა ვარიანტები **ზგმ-**/**ზიმ-** მომდინარეობენ **ზომ**-ისაგან), ლაზური **ზუმ-**/**ზიმ-**(<***ზომ-**) და სვანური **ზუმ-**/**ზმ-** (<***ზომ-**>**ზუმ-** მ-ს ზეგავლენით; შდრ.: Schmidt 1962, 11).

ქართული, მეგრული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 303); ლაზური ექვივალენტი არნ. ჩიქობავამ გამოავლინა (ჩიქობავა 1938, 276). ***ზომ**- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 88).

***ზოპ-**

ქართ. **ზოპ- ზოპ**-ვ-ა «ტრაბახი; ტყუილი»; მ-**ზოპ**-ავ-ი «მოტრაბახე; მატყუარა» ...

ლაზ. **ზოპ- ზოპ**-ინ-ი «ლაპარაკი»; ბ-**ზოპ**-ონ «ვლაპარაკობ»; **ზოპ**-უმ-ს «ლაპარაკობს»; ო-**ზოპ**-ონ-უ-შ-ი «სათქმელი; შესატყობინებელი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: მსგავსად შჯულსა რომელნი იყვნეს დიდ-დიდნი ცოდვანი, თანამდებ არა იყო მათა სასოვების სისხლისა სასხურებელითა **ზოპავითა**, შატბ. კრებ. 412,16; რამეთუ თქუენ ვიდრემე ცოდნისა მის **მზოპავი** ხართ, სტყუით, A-52 67v; არა ეგულვა **მოზოპვაჲ**, იქვე 84v,27 და სხვ.

სულხან-საბა **მოზოპვა** სიტყვას ასე განმარტავს: «ცუდის სათქმელის მოამბე».

შესაძლოა, ქართულ **ზოპ**- ძირს უკავშირდებოდეს ლაზური **ზოპ**-. მნიშვნელობის გადაწევა არ არის ძნელად ასახსნელი.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1980, 120-121; იქვე ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ნავარაუდევია ***ზოპ**-არქეტიპი).

***ზოღჳ-**

ქართ. **ზღუ- ზღუ**-ა-ჲ; **ზღვ**-ა (ახ. ქართ.)

მეგრ. **ზღვ- ზღვ**-ა «ზღვა»

ლაზ. **ზოღ-/მზოღ-/ზუღ- ზოღ**-ა/**მზოღ**-ა/**ზუღ**-ა «ზღვა»

სვან. **ზუღჳ-/ძუღჳ- ზუღჳ**-ა/**ძუღჳ**-ა «ზღვა»

გვხვდება ძველ ქართულში: ხოლო **ზღუაჲ** იგი ქარისაგან აღხირღუეოდა, ი. 6,18 (ხანმ.); წარვიდოდა **ზღუასა** მას გალილევსჲსასა, იხილა სიმონ და ანდრეა, ძმაჲ მისი, ხითხევლიდეს რაჲ **ზღუასა**, მრკ. 1,16 (ხანმ.); მიიმართა კოლტმან მან ღორებისამან კბოდესა მას **ზღუად**, მრკ. 5,13 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ზღუ-ა** (<***ზოღჳ-ა**) ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ზღვ-ა** (<***ზოღჳ-ა**), ლაზური **ზოღ-ა** (<***ზოღჳ-ა**; **მ-ზოღ-ა** ფუძის ანლაუტში **მ** განვითარებულია, იხ. ჩიქობავა 1938, 185; **ზღუა** ქართულიდან ჩანს ნასესხები) და სვანური **ზუღჳ-ა** (<***ზოღჳ-ა**; **ძუღჳა**

<**ზულჵა** თავკიდურა სპირანტის აფრიკატიზაციის შედეგად. **ძლჵა** ქართულიდან უნდა იყოს ნასესხები).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1844, 15; იხ. აგრეთვე Bopp 1846, 269); ქართული და მეგრული – მ. ბროსემ (Brosset 1849, 70; 76); ქართული და სვანური – ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 263). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***ზლჵა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 89; Klimov 1998, 62; შდრ.: ჩიქობავა 1938, 185). კ. ბოუდას აზრით, შესაძლოა ***ზულჵა-** არქეტიპის აღდგენა (Bouda 1950, 293).

***ზრქ-**

ქართ. **ზრქ-** **ზრქ**-ელ-ი; სი-**ზრქ**-ე; გან-**ზრქ**-ომ-ა ...

მეგრ. **ზირქ-** **ზირქ**-ალ-ი «მსუქანი; სქელი»; ო-**ზირქ**-ინ-ან-ს «გამოიყურება მსუქნად»; გო-**ზირქ**-ინ-აფ-ილ-ი «გასუქებული; გასქელებული» ...

გვხვდება ძველ ქართულ ენაში: ვაჲ გჳრგჳნსა მას გინებისა, ნადთა მათ ეფრემისთა, ყუავილსა დაყრილსა დიდებისასა, თხემსა მის მთისა **ზრქელისასა**, ესაია 28,1 J; სიმძიმისა და **ზრქელობისა** მათისათჳს ვამსგავსებ ბუნებასა ქუეყანისასა ფრიად, კაცისა აგებ. 144,30-31; კიდესა იორდანწსასა ოდენ უქმნა მეფესა დასხმითი იგი პილენძისაჲ, **სიზრქესა** მას მიწისასა, III მეფ. 7,46 O და სხვ.

**ზრქ-** ძირისაგან ჯერ კიდევ ძველ ქართულში **რ**-ს დაკარგვისა და ასიმილაციის შედეგად მივიღეთ **სქ-** (სარჯველაძე 1975, 60).

ქართულ **ზრქ-ელ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **ზირქ-ალ-**.

მასალა შეაპირისპირეს გ. კლიმოვმა (Klimov 1988, 20; Klimov 1998, 61) და რ. აბაშიამ (აბაშია 1996b, 5; აბაშია 1997d, 30).

***ზუ-**

ქართ. **ზუ-** **ზუ**-ილ-ი; **ზუ**-ი-ს ...

მეგრ. **ზუ-**/**ზვ-** **ზუ**-ლ-ა/**ზვ**-ილ-ა «ღრიალი; ყვირილი; ტირილი»; **ზუ**-ლ-ან-ს «ღრიალებს; ტირის» ...

სვან. **ზჟ-**/**ზგ-** ლი-**ზჟ**-ლ-ი «ხმადაბალი ტირილი»; ლი-**ზგ**-ლ-ი «ბუზღუნი» ...

ქართულ **ზუ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ზუ-**/**ზვ-** და სვანური **ზჟ-** (**ზგ**-<**ზჟ**-).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 26); მანვე გამოავლინა მეგრული ექვივალენტი (Fähnrich 1987, 33).

***ზუგ-**

მეგრ. **ზუგ-** **ზუგ**-ა-**ზუგ**-ა «მიწის გროვა»; **ზუგუ** (ტოპონიმი); **ზუგ**-დიდ-ი (ტოპონიმი)

სვან. **ზუგ-** **ზუგჷ** «ბორცვი; ბექობი»; **ზუგ**-ულდ «პატარა ბორცვი» (კნინ.)

მეგრულ **ზუგ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ზუგ** (**ზუგჷ**<**ზუგ**, შდრ.: **შუკ**>**შუკჷ**).

ქართულსა და ლაზურში შესატყვისი ძირი გამოვლენილი არ არის.

მასალა შეაპირისპირეს ქ. ლომთათიძემ (ლომთათიძე 1984, 15-24) და ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998a, 39).

***ზუზ-**

ქართ. **ზუზ-** **ზუზ**-უნ-ი; **ზუზ**-უნ-ებ-ს ...

მეგრ. **ზუზ-/ზგზ-** **ზუზუნ**-აფ-ა/**ზგზგნ**-აფ-ა «ზუზუნი»; გი-**ზუზ**-უნ-უ/ გი-**ზგზ**- გნ-გ «გაიზუზუნა»

ქართულ **ზუზ-უნ-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ზუზ-უნ-/ზგზ-გნ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 34).

***ზუმ-**

ქართ. **ზმუ-** **ზმუ**-ი-ს; **ზმუ**-ილ-ი ...

მეგრ. **ზუმ-** **ზუმ**-ინ-ი «ზმუილი»; გილ-მა-**ზუმ**-ინ-ე «მოზუზუნე»; **ზუმ**-ინ-გნ-ც «ზმუის» ...

ლაზ. **ზუმ-** **ზუმ**-ინ-

არ არის დადასტურებული ძველ ქართულში. გვხვდება ახალ ქართულში. როგორც ჩანს, **ზმუ-**<***ზუმ-**.

ქართულ ***ზუმ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ზუმ-** და ლაზური **ზუმ-**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ზმუ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 88).

***ზურ-**

მეგრ. **ზურ-** **ზურ**-ა «მხდალი»

ლაზ. **ზურ-** **ზურ**-ა «დედალი»

სვან. **ზურ-** **ზურ**-ა-ჲ «დედალი»; **ზურ**-ალ «ქალი»

მეგრულ **ზურ-** და ლაზურ **ზურ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ზურ-**.

ქართულში შესატყვისი ძირი გამოვლენილი არ არის.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 238). საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***ზურა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 89; შდრ.: Klimov 1998, 61).

***ზღῦელ-**

ქართ. **ზღველ-** **ზღველ**-ა «კოკისპირული წვიმა»

მეგრ. **ზღვარ-** **ზღვარ-ზღვალ**-ი «კოკისპირული წვიმა»; **ზღვარ-ზღვალ**-ან-ს «კოკისპირულად წვიმს» ...

ქართული ენის იმერულ დიალექტში დასტურდება **ზღველ-** ძირი, რომლის კანონზომიერი მეგრული შესატყვისია მეგრული **ზღვარ-** (**ზღვარ-ზღვალ-** რედუპლიცირებული ფუძეა).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 35).

# ზ₁

***ზარ-**

ქართ. **ზარ-** და-**ზარ**-ებ-ა; მ-ე-**ზარ**-ებ-ა ...

სვან. **ჟარ-** ლი-**ჟა̈რ** «მოწყენა»; მ-ა-**ჟა̈რ** «მწყინდება»; მ-ა-**ჟა̈რ**-დ-ა «მომწყინდა»; მე-ნ-**ჟა̈რ**-უ-ალ «მობეზრებული» ...

გვხვდება ძველ ქართულში: მე ფრიად დამიკჳრდა თქუენთჳს, თუ ვითარ არა **დაიზარეთ** სიშორისაგან გზისა მოსლვად ჩემ გლახაკისა, მამ. სწავლ. 232,20-22; შენ თუ **დაიზარებდე**, ერთაჲ, რომელაჲ გინდეს, თქუი, Sin.-34 13r.

ქართულ **ზარ-** ძირს შეესატყვისება სვანური **ჟა̈რ-**.

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის ***ზარ-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 35).

***ზე-**

ქართ. **ზე-** **ზე**-და; **ზე**-ნა; **ზე**-გან ...

მეგრ. **ჟი** **ჟი** «ზევით»; **ჟი**-ნ-დო «ზემოთა»; **ჟი**-ნო-სქუა «აზნაურიშვილი» ...

ლაზ. **ჟა/ჟო/ჟი** მო-**ჟა**-დვ-ე(რ)-ი «მოდებული; დადებული»; გე-**ჟა**-ძიტას «იდოს»; მე-**ჟა**-ჭკვიდ-ერ-ი «გადაწყვეტილი»; მო-**ჟა**-კიდ-ერ-ი «ჩამოკიდებული»; მო-**ჟო**-ო-ბ-უ-ტ-ი «მობმული იყავი»; მე-**ჟო**-ჩ-უ «გადასცა (= დაწყევლა)»; **ჟი**-ნ «ზევით»; **ჟი**-ნ-დო «ზემოთა» ...

სვან. **ჟი/ჟ** თხუმ-**ჟი** «თავზე»; გუ-**ჟი** «გულზე»; **ჟ**-ან-ღრ-ი «ამოდის»;

**ჟ**-ა-ჩად «ავიდა» ...

**ზე** და მისგან ნაწარმოები ფორმები დასტურდება ძველ ქართულ ენაში: მოიღო ტყავები იგი თჳსი და აღტყორცა **ზე** აერთა, აპოკრ. მოციქ. 391,5 (ხანმ.); წყალი იგი ზესკნელი ღრუბელ იქმნის **ზესა** მას ადგილსა აღსლვითა მით ორთქლისაჲთა მდინარეთაჲსა, ექუს. დღეთ. (აბ.) 48,1-2; რაჲამს აღვიძრნით ჩუენ **ზეაღმართ**, ექუს. დღეთ. (აბ.) 29,4; უკუეთუმცა არა ხიყო შენდა მოცემულ **ზეგარდამო**, ი. 19,11 (ხანმ.); მოხაქციოს ნათესავმან მან უკეთურებისაგან მათისა, რომელსა ხჳტყოდე ყოფად მათ **ზედა**, იერ. 18,8 (ხანმ.); მოვიდეს საფლავსა მას **ზედა**, მრკ. 16,2 L და სხვ.

ქართ. **ზე**-ს კანონზომიერი ლაზური შესატყვისი შემონახულია **მე-ჟა**, **მო-ჟა** ... რთულ ზმნისწინებში (ამ ზმნისწინთა **მე-ჟო**, **მო-ჟო** ვარიანტები მიღებულია **ჟა**-სგან მომდევნო ლაბიალური ხმოვნის, ან თანხმოვნის ზეგავლენით).

მეგრულისა და ლაზურის **ჟი**, **ჟინ** (<***ჟი-ნო**) და **ჟინ-დო** ზმნიზედური ფუძეები გამოავლენენ **ჟი** ფორმას, რომელიც მომდინარეობს **ჟა**-სგან (ხმოვანთა შესატყვისობების დარღვევა შეპირობებულია **ნ**-ს მეზობლობით; ამ მოვლენის შესახებ იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128), რასაც აშკარად წარმოაჩენს ლაზურში **ჟა** ვარიანტის არსებობა. ცხადია, მეგრული **ჟი**<**ჟი-ნო** ვარიანტისაგან (შდრ.: ლაზ. **ჟი-ნ**<**ჟი-ნო**). აღსანიშნავია, რომ მეგრულში შემონახულია **ჟი-ნო-სქუა** («აზნაურიშვილი») კომპოზიტი, რომელსაც დაუცავს **ჟი-ნო** ვარიანტი, ქართული **ზე-ნა**-ს კანონზომიერი შესატყვისი. შეფარდება ქართ. **ა** : მეგრ. **ო** ამ შემთხვევაში იმით აიხსნება, რომ **ჟინო** ატრიბუტულ მსაზღვრელადაა გამოყენებული.

მეგრული **ჟინ-დო** და ლაზური **ჟინ-დო** ქართული **ზედა** ფორმის კანონზომიერი ფონემური შესატყვისებია (**დ**-ს წინ **ნ** ასიმილაციურად არის გაჩენილი. ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 92-93; შესატყვისობა ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** პოზიციურია; ასევე პოზიციით არის შეპირობებული აგრეთვე ქართ. **ა** : მეგრ. **ო** : ლაზ. **ო** სიტყვის აუსლაუტში).

კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **ზე-ნა** ფორმას სვანური **ჟი** (<***ჟე-ნა ე>ი** პროცესისა და შემდეგ **ნა** ელემენტის მოკვეცით).

ქართული და მეგრული ფორმები შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 62); ლაზურის **ჟინ**, **ჟინდო** ფორმები მოიხმო გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 90); სვანური – გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 16). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***ზე-** არქეტიპი, ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ზედა-**, ***ზენ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 90).

შესაძლებელია, საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღვადგინოთ ***ზე-** არქეტიპი, რომლისგანაც საერთოქართველურშივე იწარმოებოდა ***ზედა-**, ***ზენა-** ფუძეები.

***ზეზ₁-**

ქართ. **ზეზ-** **ზეზ**-ვ-ა «ძლიერად ცემა მაგარი, არამჭრელი საგნისა»

მეგრ. **ჟაჟ-** **ჟაჟ**-უ-ა «ცემა»; **ჟაჟ**-უნ-ს «სცემს»; დო-**ჟაჟ**-უ «გალახა»; **ჟაჟ**-ირ-ი «ნაცემი; გალახული» ...

**ზეზვა** დასტურდება ქართული ენის იმერულ დიალექტში. შესაძლოა, **ზეზ-** (<***ზეზ₁-**) ძირის კანონზომიერი შესატყვისი იყოს **ჟაჟ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 341; შდრ.: Кипшидзе 1914, 300).

***ზერზ₁-**

ქართ. **ზრზ-** **ზრზ**-ოლ-ა

მეგრ. **ჟარჟ-** **ჟარჟ**-ოლ-უ-ა «ჟრჟოლა»; მ-ა-**ჟარჟ**-ალ-ენ-ს «მაჟრჟოლებს» ...

გვხვდება ძველ ქართულში: შემიძრწუნდა გული ჩემი ჴმისაგან პაგეთა ჩემთაჲსა და შეედვა **ზრზოლაჲ** ძუალთა ჩემთა, ამბაკუმ 3,16 J.

მეგრულში არის **ჟარჟ-**, რომლის შესატყვისი უნდა იყოს ქართული **ზრზ-**. ქართული და მეგრული ფორმების შეპირისპირების შედეგად არქეტიპის ხმოვნიანი ვარიანტი (***ზერზ₁-**) აღდგება.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 35).

***ზუ̂-**

ქართ. **ზუ-** მ-**ზუ**-არ-ე «მზიანი ადგილი»

ლაზ. **ჟ-** მ-**ჟ**-ორ-ა/მ-**ჟ**-ურ-ა/მ-**ჟ**-უ-ა/მ-**ჯ**-ორ-ა/ბ-**ჟ**-ორ-ა «მზე»

გვხვდება ძველ ქართულ ენაში: იგი წარვიდა განშორებულად ქალაქისა მისგან ჩრდილოჲთ კერძო ადგილსა **მზუარესა**, ბორცუსა ერთსა

მაღალსა, რიფს. წამ. 174,3-4; წარვიდეთ ჩუენ ზღუასა მას მარილოანსა და ადგილთა მათ **მზუაროვანთა**, ექუს. დღეთ. 86,31-32.

შატბერდის კრებულში (175,11) ვკითხულობთ: არს, რომელი იწოდების მსუენი **მზარისაჲ**. უნდა იყოს **მზუარისაჲ** (გადამწერს **უ** გამორჩენია). ეს რომ ასეა, იქიდან ჩანს, რომ იქვე ნათქვამია: «მივიდის ძიებად ზღუდისა, რომელი აღმოსავალთა ჰმართებნ და შეკდის ნაპრალსა მის ზღუდისასა, რომელი **მზისაღმოსავალსა** ჰხედავნ. და გამობრწყინებასა **მზისასა** აღეხუნიან თუალნი მისნი და განჭაბუკნის» (175,14-16).

**მზუარე** «მზიანი ადგილის» მნიშვნელობით გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**მზუარე** ადგილი მზის მდეგი», აგრეთვე ზოგ თანამედროვე დიალექტში (იხ. ღლონტი 1974, 360). **მზუარე** ფუძე არის ამოსავალი **ზუარ-** ფორმისათვის: **ზუარ**-ი<**მზუარ**-ი<**მზუარე**. საინტერესოა, რომ **ზუარ-** გვხვდება ძველ ქართულში: უკუეთუ ნანდჳლვე ძემან იესწსმან მოგცეს თქუენ დაბნები და აგარაკები, გინა **ზუარები** ვენაჴთაჲ? I მეფ. 22,7 O; მეფემან ბაგრატ უბრძანეს მიწასა მათსა მირიანს, პატრონსა ჩემსა, სეფისა **ზუარსა** შიდა ქალაქისა შენებაჲ, გურგანელის წარწ.

ქართულ **მ-ზუ-არ-ე** ფუძეს ზუსტად შეესატყვისება ლაზური **მ-ჟ-ორ-ა** (<*__მჟჷორა__. ო-ს წინ დაიკარგა **უ**). ლაზურის სხვა ვარიანტები **მჟორა**-სგან გამოიყვანება (იხ. ჩიქობავა 1938, 203). როგორც ჩანს, **მჟორა**-მ ლაზურის ლექსიკიდან **მჟა** გამოდევნა.

ფიქრობენ, რომ ლაზური **მჟორა** უშუალოდ უკავშირდება ქართულ **მზე**-ს, რაც ძნელად შეიძლება დასაბუთდეს.

საფიქრებელია, **მ-ზუ-არ-ე** მიმღეობა იყოს (შდრ.: **მ**-დუღ-**არ-ე**, **მ**-ქუხ-**არ-ე**, **მ**-წუხ-**არ-ე**, **მ**-დუმ-**არ-ე** და **მ- -არ-ე** ცირკუმფიქსით ნაწარმოები სხვა მიმღეობური ფუძეები).

ქართული **მ-ზუ-არ-ე**-სა და მისი კანონზომიერი ლაზური შესატყვისის **მ-ჟ-ორ-ა**(<***მ-ჟჷ-ორ-ა**)-ს შეპირისპირების საფუძველზე აღდგება ***ზჷ**- არქეტიპი, რომლის კავშირი **მზე**- ფორმასთან შემდგომ კვლევას მოითხოვს (ხომ არ მომდინარეობს **მზე** ***მ-ზჷ**-ე-სგან?) გ. კლიმოვის ვარაუდით, შესაძლოა, **მზე**, წარმოშობით, მიმღეობას წარმოადგენდეს (ЭСКЯ, 134).

***ზჷაჷ-**

ქართ. **ზჷავ- ზჷავ**-ი, **ზვავ**-ი

სვან. **ჟაჰ-/ჟა- ჟაჰ/ჟა**-ჲ/**ჟჵ**-ჲ «ზვავი»

არ არის დადასტურებული ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. სულხან-საბას ლექსიკონის ზოგ ხელნაწერში იკითხება: «თუცა გაზაფხულ თოვლი შეყინული ჩამოიზვლა, მას უწოდენ **ზვავსა**».

ქართული **ზჷავ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **ჟაჰ-/ჟა-** (სვანურში **ჷ** დაკარგულია. არაა ნათელი აუსლაუტში **ჰ**-ს წარმომავლობა).

მეგრულსა და ლაზურში შესატყვისი ძირები გამოვლენილი არაა.

მასალა ვ. აბაევმა შეაპირისპირა (Абаев 1949, 294).

***ზჷალ-/ზჷლ-**

ქართ. **ზულ-** **ზულ**-ევ-ა «ჩავარდნა; ნგრევა»; და-**ზულ**-ებ-ა «დაშლა; დანგრევა»; და-**ზულ**-ე-ულ-ი «დანგრეული» ...

ლაზ. **ჟოლ-/ჟილ-/ჟირ-** მე-**ჟოლ**-უ/მე-**ჟილ**-უ/მე-**ჟირ**-უ «დაშლა»

დასტურდება ძველ ქართულში: გინა ბგერაჲ განმაკრთობელი და **ზულევაჲ** კლდეთაჲ, სიბრძ. 17,18 O; იყო ტაძარი **დაზულეული**, Sin.-11 359r; ნივთთა მათ დაწუვაჲ და **დაზულობაჲ**, რომელ არს დაქსნაჲ, Jer.-16 252v,16-17 და სხვ.

ქართულ **ზულ-** (<***ზჷალ-**) ძირს შეესატყვისება ლაზური **ჟოლ-** (<***ჟჷოლ-**; ლაზურის სხვა ალომორფები **ჟოლ**-ისაგან მომდინარეობს).

მასალა გ. კარტოზიამ შეაპირისპირა (კარტოზია 1996, 18).

***ზრ-**

ქართ. **ზრ-** **ზრ**-იალ-ი

მეგრ. **რჟ-** **რჟ**-იოლ-ი «ხმიანობა»

გვხვდება საშუალ ქართულში: **იზრიალა** ყოველმან დაბადებულმან, ამირანდ. 19; თქვენცა მუნ მოდით, სადაცა გესმას **ზრიალი** ზარისა» ვეფხ. 1396; რა ნახნეს, კარნი გაახვნეს, ქალაქით გახდა **ზრიალი** იქვე 1141.

სულხან-საბას ლექსიკონში იკითხება: «**ზრიალი** საზარელი მრავალხმიანობა».

ქართულ **ზრ-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **რჟ-** (მეგრულში მომხდარია მეტათეზისი).

ლაზურსა და სვანურში შესატყვისი ძირები გამოვლენილი არაა.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის ***ზრ-იალ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 65).

***ზღაპ-**

ქართ. **ზღაპ-** **ზღაპ**-ა «ზღართანი»

სვან **ჟღპ-** ლი-**ჟღპ**-ე «მისხმა; მიშხეფება (ტალახისა)»

ქართულ **ზღაპ-** (<***ზღაპ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ჟღპ-** (<***ჟღაპ-**).

კ. ჩხენკელის წიგნში «Georgisch-Deutsches Wörterbuch» დასტურდება **ზღაპა** (1965, 422).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 35).

## თ

***-თ**

ქართ. **-თ** (სუბიექტის მრავლობითის სუფიქსი) ვ-არ-**თ**; ვ-წერ-**თ**; ვ-ხატ-ავ-**თ**; ხ-არ-**თ**; ს-წერ-**თ**; ხატ-ავ-**თ** ...

მეგრ. **-თ** (სუბიექტის მრავლობითის სუფიქსი) ვ-ო-რ-ე-**თ** «ვართ»; პ-ჭარ-გ ნ-**თ** «ვწერთ»; ორ-ე-**თ** «ხართ»; ჭარ-გ ნ-**თ** «სწერთ» ...

ლაზ. **-თ** (სუბიექტის მრავლობითის სუფიქსი) ბ-ორ-ე-**თ** «ვართ»; ბ-ჭარ-უმ-**თ** «ვწერთ»; ორ-ე-**თ** «ხართ»; ჭარ-უმ-**თ** «სწერთ» ...

სვან. **-შდ/-დ** (სუბიექტის მრავლობითის სუფიქსი) ხჷ-ი-**შდ** «ვართ (ექსკლ.)»; ლ-ი-**შდ** «ვართ (ინკლ.)»; ხ-ი-**შდ** «ხართ»; ხჷ-ა̈-შხ-ი-**დ** «ვწვავთ»

სვანურში წარმოდგენილია **-შდ** (მეშველი ზმნის I და II პირების ფორმებში) და **-დ** (სხვა ზმნურ ფორმებთან). სვანურისათვის ამოსავალი ვითარება დაცული აქვს **-შდ**-ს, ხოლო **-დ** მისგან არის მიღებული (იხ. ონიანი 1963, 198-211; ონიანი 1978, 205).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირეს გ. როზენმა (Rosen 1847, 414), ფ. ბოპმა (Bopp 1846, 299), გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 58-60), ვ. თოფურიამ (თოფურია 1931, 9), ალ. ონიანმა (ონიანი 1963, 198-211; ონიანი 1978, 196-206). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***-დ** არქეტიპი (ЭСКЯ, 68), მაგრამ ამავე დროს ვერ გამორიცხა ***-(ს)თ** მორფემის აღდგენაც (იქვე).

***თაგჳ-**

ქართ. **თაგუ-** **თაგუ**-ი; **თაგვ**-ი (ახ. ქართ.)

ლაზ. **მთუგ-** **მთუგ**-ი «თაგვი»

სვან. **შდუგჷ-** **შდუგჷ** «თაგვი»; ლა-**შდგჷ**-ა̈რ «სათაგური»

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: ესეცა თქუენდა არაწმიდა არს ქუეწარმავალთაგანი, რომელნი ძურებიან ქუეყანასა ზედა: ქურცინი და **თაგჳ** და ხჳთქი, ლევ. 11,29 O; ესეცა თქუენდა არაწმიდა არს ქუეწარმავალთაგანი, რომელნი ძურებიან ქუეყანასა ზედა: ქურცინი და **თაგჳ** და ხჳთქი, რომელ არს ჴმელსა ზედა და **თაგუქურცინი**, ლევ. 11,29-30 O და სხვ.

ქართულ **თაგჷ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **მთუგ-** (<***თოგჷ-** **მ**-ს განვითარებით, **ო**-ს **უ**-ში გადასვლითა და ბოლოკიდური **ჷ**-ს დაკარგვით, იხ. გუდავა 1960, 119-120) და სვანური **შდუგჷ** (შესატყვისობისათვის ქართ. **თ** : სვან. **შდ** იხ. თოფურია 1936, 198-202; მელიქიშვილი 1981, 70-78; **ა**>**უ** კომბინატორული ცვლილების შესახებ იხ. მაჭავარიანი, 1956, 365-368).

მეგრულში შესატყვისი ძირი არ არის შემონახული.

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 29); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ფრ. ბორკმა (Bork 1907, 27). საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღდგება ***თაგჷ-** არქეტიპი (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 142; Klimov 1998, 66; შდრ.: ЭСКЯ, 175).

***თაჷ-**

ქართ. **თავ-** **თავ**-ი; **თავ-თავ**-ი ...

მეგრ. **თი-** **თი** «თავი; სახლი; ოჯახი»

ლაზ. **თი-** **თი** «თავი; თავთავი»; **თი**-მანდილონი «თავმანდილიანი»; **თი**-მჩხუ «თავმსხვილა»; **თი**-კუჩხეთე «თავიდან ფეხებამდე» ...

სვან. **შდა/შდაჷ** **შდა** «თავთავი»; **შდა**-შჷ «თვითონ»; ჩერ-**შდა** «თითისტარი»; **შდა̈ჷ**-შ «ცალკე» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: მოხკუეთა **თავი** იოჰანეს, მ. 14,10 (ხანმ.); ხიცხე **თავსა** შენსა და იბანე პირი შენი, მ. 6,17 (ხანმ.); **თავადი** დგა კიდესა თანა ტბისა მის გენესარეთისასა, ლ. 5,1 (ხანმ.); იგი არს **თავადი** ყოვლისა მთავრობისაჲ, კოლ. 2,10; ესე **მთავარი** ხიყო შესაკრებელისაჲ, ლ. 8,41 (ხანმ.); **თჳთ** იგი დავით ხიტყჳს წიგნსა ფსალმუნთასა, ლ. 20,42 (ხანმ.); მთოვარემან არა გამოხცეს ნათელი **თჳსი**, მ. 24,29 L და სხვ.

**თავ-** ძირისაგან ძველსა და ახალ ქართულში იწარმოება მრავალი ფუძე, **თავ-** შედის ბევრი კომპოზიტის შემადგენლობაში.

ქართულ **თავ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თი** და ლაზური **თი** (მეგრული **თი** და ლაზური **თი** <საერთოზანური ***თოჳ** ტ. გუდავას წესის მიხედვით: **ოვი>ii>ი**; შდრ.: ჩიქობავა 1938, 43-44; ЭСКЯ, 175; Klimov 1998, 66) და სვანური **შდაჳ/შდა**.

ლაზურსა და სვანურ ძირებს აქვს «თავთავის» მნიშვნელობა; ამავე მნიშვნელობით იხმარება ეს ძირი ძველ ქართულშიც: ქუეყანაჲ ნაყოფსა გამოიღებნ: პირველად წუელი, მერმე **თავი** და ... იფქლი **თავსა** მას შინა, მრკ. 4,28 (ხანმ.); მოწაფეთა მისთა შეხემშია და იწყეს მუსრვად **თავისა**, მ. 12,1 (ხანმ.) და სხვ.

მეგრული **თუ-დო** («ქვემოთ») და ლაზური **თუ-დე** («ქვემოთ») ზმნიზედები კანონზომიერად უნდა შეესატყვისებოდნენ ქართულ **თავ-და** (**თავდაღმა**) ზმნიზედას (იხ. Klimov 1998, 66).

სვანური **შდა-შჳ** (მოქმედებითი ბრუნვის ფორმა) იხმარება განსაზღვრებითი ნაცვალსახელის (**თვითონ**) მნიშვნელობით; ასევეა ძველ ქართულშიც: **თჳთ** იგი დავით ხიტყჳს წიგნსა ფსალმუნთასა, ლ. 20,42 (ხანმ.); **თჳთ** იგი დავით უფლით ხხადის, ლ. 20,44 (ხანმ.); **თჳთ** იესუ არა ხარწმუნებდა, ი. 2,24 (ხანმ.); მან **თჳთ** იცოდა, ი. 2,25 (ხანმ.) და სხვ.

**სვანურში შდა-** ძირს უკავშირდება «ცალკე» მნიშვნელობის გამოხატვა (**შდჳ-შ**); ძველ ქართულშიც **თავ-** ძირისაგან ნაწარმოები ფორმები **გადმოსცემენ ამ მნიშვნელობას**: ვარშამაგი იგი, რომელ იყო თავსა მისსა, არა სხუათა მათ მჩუართა თანა იდვა, არამედ **თჳსა** შეკეცილი ერთსა ადგილსა, ი. 20,7 C; წარვიდა **თჳსაგან** და დახუკჳრდა საქმჱ ესე, ლ. 24,12 L და სხვ.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1926, 201). საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღდგება ***თაჳ-** არქეტიპი (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 142; Klimov 1998, 66; შდრ.: ЭСКЯ, 175).

***თაჳალ-**

ქართ. [**თავალ-**] **თოლ**-ია; მე-**თოვლ**-ია

სვან. **შდაჳალ- შდაჳალ** «მერცხალი»

ქართულში, შესაძლოა, ***თავალ-** თავდაპირველი ფორმა **თოლ**-ად გარდაიქმნა **თოვლ**-თან კონტამინაციით.

ქართული ***თავალ-** ფორმის შესატყვისი შეიძლება იყოს სვანური **შდაჾალ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 26-27).

***თალ-/თლ-**

ქართ. **თალ-/თლ-** ვ-**თლ**-ი; გამო-**თალ**-ა ...

მეგრ. **თოლ-** **თოლ**-უ-ა «თლა»; დო-**თოლ**-უ «გათალა»; **თოლ**-ირ-ი «გათლილი» ...

სვან. **თალ-** **თალ** «სოლი»

გვხვდება ძველ ქართულში: უკუეთუ საკურთხეველი ქვათაგან მიშენო მე, არა აღაშენო იგი **თლილითა**, გამოსლვ. 20,25 O; უკუეთუ ვინმე ტყისმკაფელმან კეთილად მეორძი ნერგი განხერხა, და **მოთალა** სწავლულად ნაქურცენი მისი, სიბრძნ. 13,11 O; კაცმან ხურომან გამოყარა საქმარი თჳსი, ეჩუჩ აღილესა და **გამოთალა** მით, სატეხითა შექმნა და გამოჭრა იგი, ესაია 44,12 J და სხვ.

ქართულ **თალ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თოლ-**.

შესაძლოა, ამავე ძირს შეესატყვისებოდეს სვან. **თალ**.

ლაზურში შესატყვისი ძირი ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 90); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 143). ***თალ-/თლ-** არქეტიპი აღდგება საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 143; შდრ.: ЭСКЯ, 90; Klimov 1998, 66).

***თან-/თნ-**

ქართ. **თნ-** **თნ**-ებ-ა; სა-**თნ**-ო ...

მეგრ. **თონ-** **თონ**-უ-ა «გამოჩენა»; გო-**თინ**-უ-ა «გამართვა; გასწორება»; ე-**თინ**-უ-ა «ამართვა»; **თინ**-უ «სწორი»; **თინ**-უ-ა «გამართვა; გასწორება» ...

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: **ხთნდა** ჰეროდეს როკვაჲ იგი მისი, მ. 14,6 (ხანმ.); ამით ვცნა, რამეთუ **გთნდი** შენ, ფსალმ. 40,12 აბ; არა **თნებით**, არამედ ჭეშმარიტებით იტყჳან ხილულსა მას, Jer.-16 71v,13-15; რაჲ-იგი **სათნო** იყოს შენ წინაშე, იგიცა ვყოთ, IV მეფ. 10,5 O და სხვ.

ქართულ **თნ-** (<***თან-**) ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **თონ-/ თინ-** (**თინ-**<**თონ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 35).

***თარ-/თრ-**

ქართ. **თრ-** **თრ**-ევ-ა; გამო-**თრ**-ევ-ა ...

მეგრ. **თირ-/ნთირ-** **თირ**-უ-ა «თრევა»; ფ-**თირ**-ი «ვათრიე; ვზიდე»; გი-ლუ-**ნთირ**-უ-ნ «დაათრევს (ხელით)» ...

ლაზ. **თორ-/თურ-/თირ-** ო-**თირ**-უ «თრევა»; ბ-**თორ**-უმ «ვათრევ; ვზიდავ»; **თორ**-უმ-ს/**თურ**-უმ-ს «ათრევს; ზიდავს»; ქა-გ̆ა-მა-**თირ**-ეს «გამოათრიეს»; ბ-**თირ**-ი-თ «ვზიდეთ»; **თორ**-ეს «ათრიეს» ...

სვან. **თრ-** ლი-**თრ**-ინ-ე «თრევა»; ხ̂უ-ა-**თრ**-ინ-ე «ვათრევ»; ქ̂ა-ხ̂უ-**თ̂ურ**-ნ-ე «ამოვათრიე» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ვითარცა ესმა ესე მძლავრსა მას, შებმაუყო თმათა მისთა, **ითრევდა** და სწიხნიდა, აპოკრ. მოციქ. 4,6-7; და **ითრევდეს** სადავე და ქვასა დაჰკრებდეს უწყალოდ, ლუკ. 392,3-4; აღდეგ და მოვედ ადგილსა თჳსსა და ნუ ეგევითარი გონებაჲ გიპყრიეს, უკუეთუ არა, **თრევით მოგითრიო**, შუშ. 5,34; ჰხედვიდეს ... თჳთ ამას უდიდესსა კაცთა **თრეულსა**, A-129 105r,17-18b და სხვ.

სულხან-საბა ორბელიანის ლექსიკონში გვხვდება **თარ-** ძირი: «**გათარვა** ძალით გაყვანა, ანუ ძალით გათრევა, მთის კაცნი ხმარობენ». მართლაც, **სა-თარ**-ი დასტურდება მთელ რიგ დიალექტებში (მოხეური, მთიულური, ფშაური, იმერული, აჭარული ... იხ. ღლონტი 1975, 71) და იგი უდავოდ ამავე **თარ-** ძირს შეიცავს.

ქართულ **თარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თირ-/ნთირ-** (<***თორ-** **ო**>**უ**>**ი** პროცესისა (ამ მოვლენის შესახებ იხ. გუდავა 1960, 119-121) და **ნ**-ს განვითარების შედეგად; მეგრულსა და ლაზურში წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს გაჩენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 92-98), ლაზური **თორ-** (იხ. ჟღენტი 1960, 61; Schmidt 1962, 112; ლაზურში **თორ->*თურ->თირ-**) და სვანური **თრ-** (<***თარ-**).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 281); სვანური და ქართული — ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 602). საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღდგება ***თარ-/თრ-** არქეტიპი (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 143; შდრ.: ЭСКЯ, 95; Klimov 1998, 68).

***თაფ-**

ქართ. **თაფ-** **თაფ**-ვ-ა

სვან. **თ̂უეფ-** ლი-**თ̂უეფ** «დაკარგვა»

ქართული ეხის კახურ დიალექტში **თაფ-ვ-ა** «შემცხვარი პურის თონეში ჩაყრა»-ს ნიშნავს. **თაფ**-ად ცვივა «ვარდება; იყრება» (ღლონტი 1974, 244).

ქართულ **თაფ-** ძირს უნდა უკავშირდებოდეს სვანური **თჷეფ-** (<***თოფ-**<***თაფ-**; **ა**>**ო ფ**-ს ზეგავლენით და შემდგომ **ო**>**ჷე**; ამ პროცესისათვის იხ. მაჭავარიანი 1956, 367).

მეგრულსა და ლაზურში შესატყვისი ძირი გამოვლენილი არ არის.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1975, 339).

***თაფლ-**

ქართ. **თაფლ-** **თაფლ**-ი; **თაფლ**-უჭ-ი «მაგარი სასმელი»

მეგრ. **თოფურ-** **თოფურ**-ი «თაფლი»

ლაზ. **თოფურ-/თოფრ-** **თოფურ**-ი/**თოფრ**-ი «თაფლი»

სვან. **თუ-/თჷ-** **თუ/თჷ**-ი «თაფლი»; ლა-**თჷ**-ი «სათაფლე»

გვხვდება ძველ ქართულში: **თაფლი** გარდამოსწუთინ ბაგეთა დედაკაცისა მეძვისათა, იგავნი 5,3 O; საზრდელად მისა იყო მკალი და **თაფლი** ველური, მ. 3,4; ვჰპოვებთ ფერსა მას იაგუნდსა თუალსა შინა სიმეწამულესა და **თაფლისფერსა** და მჴიისფერსა, შატბ. კრებ. 66v,20-24a; მოვიდა იოანათან ადგილსა მას **თაფლოვანსა**, I მეფ. 14,27 OS და სხვ.

ქართულ **თაფლ**- ძირს უკავშირდება **თაფლ-უჭ-/თაფრ-უჭ-** «მაგარი სასმელი»: მწარე იყო **თაფლუჭი**, ესაია 24,9 J; შეიძრნეს მთრვალობითა **თაფლუჭისაჲთა**, იქვე 28,7 J; ღჳნოჲ და **თაფრუჭი** არა სუას, ქსნ. ოთხთ. 68r,12-13a; Sin.-15 140,6-7 და მისთ.

საერთოქართველური ***თაფლ**- ძირის კანონზომიერი რეფლექსებია: ქართული **თაფლ-**, მეგრული **თოფურ-**, ლაზური **თოფურ**- (მეგრულსა და ლაზურში **ურ** მიმდევრობა ***ლ̥** სონანტის რეფლექსია; იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 78-83; **თოფურ**-ი>**თოფუ**-ი ხმოვნებს შორის **რ**-ს დაკარგვის შედეგად. ეს პროცესი ახასიათებს ხოფურ და ვიწურ-არქაბულ დიალექტებს, იხ. ჩიქობავა 1938, 116; **თოფრ-**<**თოფურ- უ**-ს დაკარგვის შედეგად) და სვანური **თუ** (<***თუფჷ**<***თაფჷ**<**თაფლ̥-**; **ა**>**უ** პროცესისათვის იხ. მაჭავარიანი 1956, 367).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 74; იხ. აგრეთვე Цагарели 1880, 11); ლაზურის მასალა არნ. ჩიქობავამ გამოავლინა (ჩიქობავა 1938, 115-116); სვანური – გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1956, 356). ***თაფლ**- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა კ. ჰ. შმიდტმა

(Schmidt 1962, 112; შდრ.: ЭСКЯ, 91; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 81-83).

***თებ-**

ქართ. **თბ-** **თბ**-ე

სვან. **შდებ-/შდბ-** ლი-**შდებ** «აფუება (ცომისა)»; ი-**შდბ**-ი «ფუვდება»; ნა-**შდჲბ** «ხარშვისას მონამატები» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: აღიღო ერმან მან ცმელი იგი ვიდრე შესუარვადმდე **თბისა** მათისა, შეყოფილი სამოსლითა მათითა და აღიკიდეს ზურგსა მათსა, გამოსლვ. 12,34 O; ეკრძალენით ცომისაგან ფარისეველთაჲსა და **თბისა** მისგან ჰეროდიანთაჲსა, მრკ. 8,15 C და სხვ.

სულხან-საბა ორბელიანის განმარტებით: «**თბე** ეწოდების ცომსა, გინა საფუარსა, გინა სამკვეთოსა, გინა ფქვილსა».

ქართულ **თბ-** (<***თებ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **შდებ-** (შესატყვისობისათვის ქართ. **თ** : სვან. **შდ** იხ. თოფურია 1926, 198-202; მელიქიშვილი 1981, 70-78). სვანური **ნა-შდჲბ-ჷ**<***ნა-შდებ-ჷ** მ. ქალდანის წესის მიხედვით (იხ. ქალდანი 1969, 96-98).

მასალა შეაპირისპირა მ. სუხიშვილმა (სუხიშვილი 1987, 76-80).

***თეჳ-/თიჳ-**

ქართ. **თევ-** **თევ**-ა; მ-**თი**-ებ-ი; გან-**თი**-ად-ი; მ-**თოვ**-არ-ე ...

სვან. **თაჳ-/თჳ-** ან-**თაჳ**-ე «გააჩინა»; **თჳ**-ეთ-ნ-ე/**თჳე-თჳნ**-ე «თეთრი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: განვიდა თავადი ლოცვად მთად და ღამესა **ათევდა** ლოცვითა ღმრთისა მიმართ, ლ. 6,12; შენ თანა არს მთავრობაჲ დღეთა ძლიერებისა შენისათა, მბრწყინვალებასა წმიდათა შენთასა; საშოჲთვე **მთიებისა** წინა გშევ შენ, ფსალმ. 109,3; ვარსკულავთაჲ რომელიმე ღამით მხერვალ არს, რომელიმე **მთიები**, სინ. მრავალთ. 217,26-27; მეყსეულად შემდგომად ჭირისა მის მათ დღეთაჲსა მზჱ დაბნელდეს და **მთოვარემან** არა გამოხცეს ნათელი თჳსი, მ. 24,29 L და სხვ.

ქართულში **თევ-** უდევს საფუძვლად **მ-თი-ებ-** (<***მ-თევ-ებ-** დისიმილაციით), **მ-თოვ-არ-ე** (<***მ-თევ-არ-ე** ასიმილაციით, შდრ.: **ტევ->ტოვ-**) და სხვა ფუძეებს (იხ. შანიძე 1919, 93-94; თოფურია 1938, 89-90).

ქართული **თევ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **თეჳ-**. **თაჳ-**<**თეჳ-**, **თუ-**<**თეჳ-**, რაც გამოვლინდება **ან-თაჳ-ე** «გააჩინა», **თჳეთნე /თჳეთჳნე** «თეთრი» ფორმებში. სავარაუდოა, სვანური **თჳეთნე/თჳე-**

**თჵნე** რედუპლიცირებული ფუძე იყოს (იხ. სარჯველაძე 1961, 172; სარჯველაძე 1980, 120).
მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1961, 172; სარჯველაძე 1980, 120).

***თელ-**

ქართ. **თელ-** **თელ**-ვ-ა; **თელ**-ავ-ს; გა-**თელ**-ა ...

მეგრ. **თალ-** **თალ**-უ-ა «თელვა»; **თალ**-უნ-ს «თელავს»; გო-**თალ**-უ «გათელა»; გო-**თალ**-ირ-ი «გათელილი» ...

სვან. **თელ-/თლ-** ლი-**თელ**/ლი-**თლ**-ე «შეხება; მოჭერა»; მ-ე-**თლ**-ენ-ი «მეხება»; მ-ი-**თლ**-ე «მიჭერს» ...

გვხვდება ძველ ქართულში: იქმნის ჰაერი მტკიცე **შეთელვითა** ქართაჲთა, და განაბნიის ცუარი ღრუბელთა შინა, სიმძიმისა მის მისისათჳს იქმნის ნაწუეთ, ექუს. დღეთ. (აბ.) 49,28-30.

ქართულ **თელ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თალ-** და სვანური (ლაშხური) **თელ-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 92); მეგრული ექვივალენტი ჰ. ფენრიხმა გამოავლინა (Fähnrich 1982a, 35). **თელ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 92; შდრ.: Klimov 1998, 68).

***თელ-**

ქართ. **თელ-** **თელ**-ი «გოჭი»

მეგრ. **თუ̂ლ-/თუ̂-** **თუ̂** «გოჭი»; **თუ̂ლ**-ეფ-ი «გოჭები»

ლაზ. **თილ-** **თილ**-ა «გოჭი»

არ არის გამოვლენილი ჯერჯერობით ცნობილ ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: „**თული** ღორის გოჭი».

ქართულ **თელ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თუ̂** (<**თუ̂ლ-**; შეფარდებისათვის ქართული **ელ** : მეგრული **უ̂** : ლაზური **უ̂** იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 91) და ლაზური **თილ-** (<**თუ̂ლ- უ̂**>**ი** პროცესის შედეგად).

ქართული და მეგრული ენების მასალა ი. ყიფშიძემ შეაპირისპირა (Кипшидзе 1914, 244; იხ. აგრეთვე ჭარაია 1918, V); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 87). ***თელ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინეს გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 91), თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 91).

***თენ-**

ქართ. **თენ-** **თენ**-ებ-ა; გან-**თენ**-ა «გათენდა» ...

მეგრ. **თან-** **თან**-აფ-ა «თენება; განთიადი; აღდგომა»; გო-**თან**-დ-უ «გათენდა»; გო-**თან**-ელ-ი «გათენებული» ...

ლაზ. **თან-** **თან**-აფ-ა «ნათება; თენება»; **თან**-უ-ნ «ანათებს»; ქო-დო-ლო-**თან**-უ «გაანათა»; მ-**თან**-ურ-ა «ციცინათელა»; დო-ლო-**თან**-ერ-ი «განათებული»; დო-**თან**-ურ-ი «განთიადი» ...

სვან. **თენ-/თნ-** ლი-**თნ**-ე «დაბადება; გაჩენა»; ა-ხ-**თენ**-ან «გაუჩნდა»; ლგ-**თნ**-ე «გაჩენილი; შექმნილი»; ლი-**თენ**/ლი-**თნ**-ე «გამოჩენა»; ო-ხ-**თენ**-ი «გამოვჩნდები»; ქა-ი-**თნ**-ე «გამოიჩენს; ლე-**თნ**-ე «გამოსაჩენი» ...

დასტურდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: ვითარცა **განთენა**, ზრახვა-ყვეს მღდელთმოძღუართა მათ მოხუცებულთა თანა, მრკ. 15,1 (ხანმ.); თქუეს: ვიდრე **განთენებადმდე** ხვალისა ვჰგებდეთ და მოვკლათ იგი, მსაჯ. 16,2 (მცხეთ.); დღე **განთენებულ** იქმნა, A-689 219v,24-25a და სხვ.

ქართულ **თენ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თან-**, ლაზური **თან-** და სვანური **თენ-** (**თნ-**<**თენ-**). ქართული და სვანური ფუძეების მნიშვნელობათა სხვაობა ანგარიშგასაწევია, თუმცა გადაულახავი დაბრკოლება ვერ იქნება მათი დაკავშირებისათვის.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 240); ლაზური ექვივალენტი არნ. ჩიქობავამ გამოავლინა (ჩიქობავა 1938, 277); სვანური — გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 92). მანვე ***თენ-** (ЭСКЯ, 92) და ***თენ-/თნ-** (Klimov 1998, 68) არქეტიპები აღადგინა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის, ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის — ***თენ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 92) და ***თენ-ებ-ა** (Klimov 1998, 68).

***თენთ-**

ქართ. **თენთ-** მო-**თენთ**-ვ-ა; მო-**თენთ**-ილ-ი; მო-ი-**თენთ**-ა ...

მეგრ. **თანთ-/თართ-** მო-**თანთ**-უ-ა/მო-**თართ**-უ-ა «მოთენთვა» ...

არ არის დადასტურებული ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში.

ქართულ **თენთ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თანთ-**.

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1998c, 17).

***თერ-**

ქართ. **თერ-** **თე-თრ**-ი

სვან. **თერ-** **თე** «თვალი»; **თერ**-ალ «თვალები»; **თერ**-ა «ჩანს»; ლე-**თერ** «გამოსაცნობი» ...

გვხვდება ძველ ქართულ ენაში: გამოარჩიე მიერ ყოველი ცხოვარი **თეთრი** ტარიგთაგან, შესაქ. 30,22 O; მოვაკსენე ერთი ხატი ყოვლად-წმიდისა, **თეთროანად** დახატული, Q-907 (ანდერძი); უკუეთუ ფესან-გოვნად, შერეულ-ყავ **თეთრობითა**, A-684 126v,33-34; **განთეთრდა** ყანაჲ იგი და მოიწია მკაჲ, აპოკრ. მოციქ. 19,1; ვერშემძლებელ ხარ ერთისა თმისა **განთეთრებად**, ანუ დაშავებად, მ. 5,36 (ხანმ.); იხილეთ ყანობირი ეგე, რამეთუ **განთეთრებულ** არიან და ახან მკად, ი. 4,35 და სხვ.

**თეთრ-** **თერ-** ძირის რედუპლიკაციის გზით ჩანს მიღებული (სარ-ჯველაძე 1961, 172; სარჯველაძე 1980, 120).

ქართული **თერ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **თერ-**.

მასალა ზ. სარჯველაძემ შეაპირისპირა (სარჯველაძე 1961, 172; სარჯველაძე 1980, 120). ისმის საკითხი ამ ძირის ლაზურ **თე** («სი-ნათლე») ძირთან მიმართების შესახებ (იხ. ნადარეიშვილი 1981, 70-71).

***თეს-**

ქართ. **თეს-** **თეს**-ავ-ს; **თეს**-ლ-ი; მ-**თეს**-ვ-არ-ი; ნა-**თეს**-ავ-ი ...

მეგრ. **თას-** **თას**-უ-ა «თესვა»; ვ-**თას**-უმ «ვთესავ»; **თას**-ი «თესლი»; **თას**-ირ-ი „დათესილი“ ...

ლაზ. **თას-** ფ-**თას**-უმ «ვთესავ»; ფ-**თას**-ა-რ «დავთესავ»; დო-ფ-**თას**-ი «დავთესე»; **თას**-ი «თესლი»; გე-**თას**-ულ-ე «კვალი; ბოსტანი»...

დასტურდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: არცა **ხთესვენ**, არცა მკიან, ლ. 12,24 (ხანმ.); **სთესა** ისაკ ქუეყანასა მას, შე-საქმ. 26,32 O; გამოვიდა **მთესვარი** **თესვად**, მ. 13,3 (ხანმ.); კაცმან **დას-თესის** **თესლი** კეთილი ქუეყანასა, მრკ. 4,26 (ხანმ.); იყო მუნ ყანაჲ **თესული** ოსპნისაჲ, II მეფ. 23,11 O; ნუ ხხადი მეგობართა შენთა, ნუცა **ნათესავთა** შენთა, ნუცა მოძმეთა შენთა, ლ. 14,12 (ხანმ) და სხვ.

**თეს-** ძირისაგან იწარმოება მრავალი ფუძე. იგი შედის ბევრი კომპო-ზიტის შემადგენლობაში.

ქართულ **თეს-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თას-** და ლაზური **თას-**.

სვანური კანონზომიერი ექვივალენტი ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის (შდრ.: როგავა 1954, 52-53).

ქართული **თეს-ლ-** და მისი მეგრული შესატყვისი შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 77); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 145-146); ქართული **თეს-** და მეგრული **თას-** პ. ჭარაიამ დააკავშირა ერთმანეთთან (ჭარაია 1895, XII, 103); ლაზური **თას-** მოიხმო გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 125). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***თეს-**, ***თესლ-** (ЭСКЯ, 92-93; Klimov 1998, 69), ***თეს-ლ-** და ***თეს-ვ-ა** (Klimov 1998, 69-70) არქეტიპები.

***თჳალ-**

ქართ. **თუალ-** **თუალ-**ი, **თვალ-**ი (ახ. ქართ.); წყაროს-**თუალ-**ი «წყარო» ...

მეგრ. **თოლ-** **თოლ-**ი «თვალი»; **თოლ-**ფირჩ-ა «დიდთვალება»; **თო-**ჭუ «ბრმა (სიტყვა-სიტყვით: თვალდამწვარი)»; ო-**თოლ-**ე «ფანჯარა (სიტყვა-სიტყვით: სათვალე)» ...

ლაზ. **თოლ-** **თოლ-**ი «თვალი»; მჩხუ-**თოლ-**ონ-ი «მსხვილთვალა»; მჭიფე-**თოლ-**ონ-ი «წვრილთვალა»; **თოლ-**ი-ღულ-ა «ელამი»; წყარ-**თოლ-**ი «წყარო (სიტყვა-სიტყვით: წყაროსთვალი)» ...

სვან. **შდულ-** **შდულ/შდულ-**ჩ-ა̈შ «სათოფური; სათოფურისა» ...

გვხვდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში, სადაც ამ ძირს უკავშირდება «თვალის, ძვირფასი ქვის, წყაროს სათავის, ბორბლის, ბუშტის» მნიშვნელობები: უკუეთუ **თუალი** შენი მარჯუენჱ გაცთუნებდეს შენ, მ. 5,29 (ხანმ.); ხუმჯობჱს არს შენდა ერთითა **თუალითა** შესლვად სასუფეველსა, მრკ. 9,47 (ხანმ.); არს **თუალი** იგი მბრწყინვალებისა გამომცემელ, შატბ. კრებ. 128,11; ვერშესაძლებელ არს ერთისა **თუალისა** წყაროჲსაგან გამოდინებად ტკბილი და მწარე, Ath.-11 223v; აჰა, ესერა, გყავ შენ, ვითარცა **თუალი** ურმისაჲ მლეწველი, ესაია 41,15 J; დაჳსნაჲ მისი მსგავს არს **თუალსა** მას შებერულსა, რომელი ჟამსა წჳმისასა იხილვის წყალთა ზედა მყის და მუნთქუესვე დაშრტის, ვითარცა არაყოფილი, კაცისა აგებ. 187,3-5 და სხვ.

ქართულ **თუალ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თოლ-**, ლაზური **თოლ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***თჳოლ-**, შდრ.: ჩიქობავა 1938, 45; Schmidt 1962, 113) და სვანური **შდულ-** (ქართ. **თ** : სვან. **შდ** შესატყვისობისათვის იხ. თოფურია 1926, 198-219; მელიქიშვილი 1981, 70-78; **შდულ-ჩ-ა̈შ** ფუძეში **ჩ** ასიმილაციურად ჩანს განვითარებული (შდრ.: Schmidt 1962, 113).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 30); ქართული და სვანური – გ. დეეტერსმა (ამის შესახებ იხ. Schmidt 1962, 113). ***თ̂ჳალ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 93; Klimov 1998, 70; შდრ.: Schmidt 1962, 113).

***თ̂ჳერ-/თრ-**

ქართ. **თუერ-/თრ-** მ-**თრ**-ავ-ს; და-ვ-ი-**თუერ**; მ-**თრ**-ვ-ალ-ი ...

სვან. **თრ-/თ-** ლი-**თრ**-ე «სმა»; ხ̂ჳ-ი-**თრ**-ე «ვსვამ»; ლე-**თრ**-ე «სასმელი»; ლი-**თ**-ჵნ-ე «დალევინება» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ჰრქუა მას ერთმან ელისმან: ვიდრემდე **გთროდის**? I მეფ. 1,14 O; ჰსცხე ზეთი თავსა ჩემსა და სასუმელმან შენმან **დამათრო** მე, ვითარცა ურწყულმან, ფსალმ. 22,5; ჭამეთ, მოყუასნო, და სუთ და **დაითრვენით**, ძმისწულნო ჩემნო, ქებ. ქებ. 5,1 O; იწყოს გუემად მონათა და მჴევალთა, ჭამად და სუმად და **დათრობად**, ლ. 12,45; მას დღესა შინა დაჰყჳნოს უფალმან საყჳნველითა მით **დამთრვალითა** წიაღ მდინარესა მას, ესაია 7,20 J; შეძრწუნდეს, ვითარცა **მთრვალნი**, და ყოველი სიბრძნე მათი დაინთქა, ფსალმ. 106,27; შეუდგენ სიძვასა, და ღჳნოჲ და **მთრვალობაჲ** მიიღო გულმან ერისა ჩემისამან, ოსე 4,11 O და სხვ.

**თუერ-/თრ-** ალომორფთა მონაცვლეობა ემორჩილება ძველი ქართული ენის მორფოფონემატურ წესებს.

ქართულ **თუერ-/თრ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **თრ-** (**ლი-თ-ჵნ-ე**<***ლი-თგრ-ჵნ-ე**, იხ. თოფურია 1931, 241).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 602). საერთოქართველური ფუძე-ენისათვის გ. კლიმოვი აღადგენდა ***თრ-** (ЭСКЯ, 95) და ***თერ-/თრ-** (Klimov 1998, 69) არქეტიპებს.

***თიბ-**

ქართ. **თიბ-/თივ-** **თიბ**-ავ-ს; **თიბ**-ვ-ა; მ-**თიბ**-ელ-ი; სა-**თიბ**-ელ-ი; **თივ**-ა/**თიბ**-ა «თივა; ბალახი» ...

მეგრ. **თიფ-** **თიფ**-უ-ა «თიბვა»; ო-**თიფ**-ურ-ი/ჸ-**თიფ**-ურ-ე «სათიბი»; **თიფ**-ი «თივა» ...

ლაზ. **თიფ-** **თიფ**-ალ-ა «თიბვა»; **თიფ**-ი «ბალახი; თივა» ...

დასტურდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: უკუეთუ ველსა გარე, რომელი დღეს **თივაჲ** არს და ხვალე თორნესა შთახეგზნეს, ღმერთმან ესრჱთ შეამკო, ლ. 12,28 (ხანმ.); ჰსუა წყალი **თიბისაგან** მათისა, კლარჯ. მრავალთ. 293,15-16; **სთიბო** მდელოჲ, იგავნი 27,25 O და სხვ.

ქართულ **თიბ-** (**თიბ->თივ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **თიფ-** და ლაზური **თიფ-** (<***თიბ-**).

სვანურში შესატყვისი ძირი არ ჩანს (შდრ.: თოფურია 1926, 202).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 112); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ვ. თოფურიამ (თოფურია 1926, 202). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***თიბ-** (სახელური) და ***თიბ-** (ზმნური) არქეტიპები (ЭСКЯ, 94; Klimov 1998, 71).

***თითხ-**

ქართ. **თითხ-** **თითხ**-ნ-ა; **თითხ**-ნ-ი-ს ...

მეგრ. **თხითხ-** **თხითხ**-უ-ა «თითხნა»; **თხითხ**-ონ-ი «id.»; **თხითხ**-ონ-გ-ნ-ს «თითხნის» ...

არ არის დამოწმებული ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში.

ქართულ **თითხ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **თხითხ-** (<**თითხ-**. მეგრულში **ხ**-ს ასიმილაციური განვითარების შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07). ქართულ **თითხ-ნ-** ფუძის შესატყვისია მეგრული **თხითხ-ონ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის დროისათვის ***თითხუ̂ნ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 94; შდრ.: Klimov 1998, 69).

***თმ-**

ქართ. **თმ-** **თმ**-ენ-ა; **თმ**-ობ-ა ...

სვან. **თმ-** ლი-**თმ**-ინ-ე «მოთმენა»; ო-**ხ**-**თმ**-ინ-ე «მოუთმინა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: **ვითმენდით** მშჳდობად, და არა არს კეთილი ჟამად ლხინებისა, იერ. 14,19 J; **ვითმენდეთ** O; არა უკუნისამდე დაივიწყოს გლახაკი და **თმენაჲ** დავრდომილთაჲ არა წყმდეს სრულიად, ფსალმ. 9,19; მოიხუნენ ჴორცni იგი საუკუნეთანი, ტანჯვასა **მოთმინენი** ცოდვილთათჳს, კლარჯ. მრავალთ. 265,37-38; ყოველსა თავს-იდებნ, ყოველი ჰრწამნ, ყოვლითა ესავნ, ყოველსა **მოითმენნ,** I კორ. 13,7 და სხვ.

ქართული **თმ-** ძირის შესატყვისია სვანური **თმ-**: ი-**თჷმ**-ინ-ე «უჭირს»; ლი-**თმ**-ინ-ე «მოთმენა»; ლი-**თჷმ**-ინ-ე «გაჭირვება» წჷხი-**თჷმ**-ი «გაჭირვება» ...

მეგრულსა და ლაზურში შესატყვისი ძირი არ არის გამოვლენილი.

ქართული და სვანური ენების მონაცემები შეაპირისპირა და საერთო-ქართველური ფუძე-ენის დონისათვის ***თმ-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 26; შდრ.: სარჯველაძე 1980, 118).

***თოუ̂-**

ქართ. **თოვ-** **თოვ**-ს; **თოვ**-ა; **თოვ**-ლ-ი ...

მეგრ. **თუნ-/თუ-/თი-** **თუ**-ალ-ა «თოვა»; **თუნ**-ს/**თჷნ**-ს «თოვს»; **თი**-რ-ი «თოვლი»; **თი**-რ-ობ-ა «დიდთოვლობა» ...

ლაზ. **მთვ-/მთ-** **მთ**-უფ-ს «თოვს»; ო-**მთ**-უ «თოვა»; **მთვ**-ა-ს «გათოვდება»; დო-**მთ**-უ «გათოვდა»; გი-ო-**თუნ**-ს «ათოვს» ...

სვან. **შდუუ̂-** ლი-**შდუუ̂**-ე/**შდუუ̂**-ა «თოვა»; **შდუუ̂**-ე «თოვს»; ან-**შდუუ̂**-ე «გათოვდა»; ხ-ა-**შდუ̂**-ე «ათოვს» ...

გვხვდება ძველ ქართულ ენაში: სამოსელი მისი სპეტაკ ჰიყო, ვითარცა **თოვლი**, მ. 17,2 l; განკეთრებული **თოვლისსახედ** სიტყუთა განვწმიდე, კლარჯ. მრავალთ. 224,25; რაჟამს განაჩინებდა ცათა მეუფე იგი მეუფებსა მას ზედა, **განითოვნეს** იგინი სელმონს, ფსალმ. 67,15 და სხვ.

ქართულ **თოვ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თუნ**-ს <***თუვ**-ს<***თოუ̂**-ს (ო-ს **უ**-ში გადასვლისა და **ვ**>**ნ** პროცესის შედეგად), ლაზური **თუფ**-ს (<***თუვ**-ს<***თოუ̂**-ს **ვს**>**ფს** ასიმილაციური დაყრუებითა და **ო**>**უ** გადასვლის შედეგად) და სვანური **შდუუ̂-** (<***შდოუ̂-**, შესატყვისობისათვის ქართ. **თ** : სვან. **შდ** იხ. თოფურია 1926, 198-202; მელიქიშვილი 1981, 70-78; **ო**>**უ** მომდევნო **უ̂**-ს ზეგავლენით). ქართული **თოვ-ლ-** ფუძის შესატყვისია მეგრ. **თირ**-(<***თუვ-რ**-<***თოვ-რ-** **ო**>**უ**>**ი** პროცესის გზით), ლაზური **მთუ-რ-** (<***თოვ-რ-**, **მ**-ს განვითარებისა და **ო**>**უ** გადასვლის შედეგად; **მთვირ-** ვარიანტი მიღებულია უმლაუტის გზით, უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი, 1965, 160-170).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 34), სვანური ექვივალენტი გამოავლინა ნ. მარმა (Марр 1912a, 28). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***(ს)თო-** ზმნური ძირი, ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის — ***(ს)თოუ̂ლ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 175-176;

შდრ.: Klimov 1998, 73, სადაც აღდგენილია შესაბამისად ***თო(ჳ)-** და ***თოჳ-ლ-**).

***თომ-**

ქართ. **თმ-** **თმ-ა-ჲ** «თმა; ბეწვი»; **თმ-ოსან-ი** ...

მეგრ. **თომ-/თუმ-** **თომ-ა/თუმ-ა** «თმა»: **თომ-ა-ლ-ეფ-ი** «თმები»

ლაზ. **თომ-/ნთომ-** **თომ-ა/ნთომ-ა** «თმა»; **თომ-ონ-ი** «თმიანი»

სვან. **შდომ-/შდö̈მ-/შდä̈მ-** **შდომ/შდö̈მ/შდä̈მ** «ალერგიული გამონაყარი»

დასტურდება ძველ ქართულში: **თმაჲ** თავისაგან თქუენისა არა წარწყმდეს, ლ. 21,18 (ხანმ.); ვერშემძლებელ ხარ ერთისა **თმისა** გან-თეთრებად, ანუ დაშავებად, მ. 5,36 (ხანმ.); ჰქმნე გარდასაბურველი **თმისაჲ** საბურველად კარვისა მის, ათერთმეტი საბურველი უქმნე მას, გამოსლვ. 24,7 O; ემოსა იოანეს სამოსლად **თმისაგან** აქლემისა, მრკ. 1,6 DE და სხვ.

ქართულ ***თომ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თომ-**, ლაზური **თომ-** (**ნთომ-**<**თომ-** **ნ-**ს განვითარების შედეგად; წინაე-ნისმიერ ხშულთა წინ ლაზურსა და მეგრულში **ნ** თანხმოვნის განვითა-რების შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **შდომ**. სვანურისა და სხვა ენათა ექვივალენტებს შორის სემანტიკური სხვაობა აშკარაა, მაგრამ აუხსნელი — არა.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მონაცემები შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 30); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 42). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთია-ნობის ხანისათვის აღადგინა ***თმა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 95; Klimov 1998, 73).

***თოშ-**

ქართ. **თოშ-** **თოშ-ი**; **გა-თოშ-ვ-ა** ...

მეგრ. **თgშქ-** **თgშქ-ვ-ი** «თოვლ-ჭყაპი»

არ დასტურდება ძველ ქართულში. სულხან-საბას ლექსიკონში გვაქვს **თოში** «წყალთ მონატანი ყინული».

ქართული **თოშ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **თgშქ-** (<***თოშქ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***თოჯ-**

ქართ. **თოჯ-** **თოჯ**-ი; **თოხ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **თოხ-** **თოხ**-ი «თოხი»

ლაზ. **თოხ-** **თოხ**-ი «თოხი»

გვხვდება ძველ ქართულში: წმიდამან მან აღიღო ჭელითა თჳსითა **ორთოჯი** რკინისაჲ, ზარზმ. 329,33; ხუტევე ეგე ამასცა წელსა, ვიდ-რემე **მოხუთოჯნო** მას გარემო, ლ. 13,8 (ხანმ.) და სხვ.

ქართული **თოჯ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **თოხ-** და ლაზური **თოხ-** (<საერთოზანური ***თოჯ-**).

მასალა შეაპირისპირა და ***თოჯ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთი-ანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1988, 20; Климов 1988, 155; Klimov 1998, 73).

***თრთ-**

ქართ. **თრთ-** **თრთ**-ი-ს; **თრთ**-ოლ-ა ...

მეგრ. **თირთ-** **თირთ**-ოლ-ი «ფაცაფუცი»; ი-**თირთ**-ოლ-უ(-ნ) «ფაცაფუ-ცობს»

ლაზ. **თირთ-** ო-**თირთ**-ინ-უ «თრთოლა»; მ-ა-**თირთ**-ინ-ე-ნ «მათრთო-ლებს; მაკანკალებს»; ფ-**თირთ**-ი-ნ «ვთრთი»; **თირთ**-ინ-ტ-უ «თრთოდა»; **თირთ**-ინ-ი «კანკალი»; **თირთ**-ინ-ე-ი-**თირთ**-ინ-ე-ი «კანკალ-კანკალით»

დასტურდება ძველ ქართულში: ეპიფანე შეძრწუნებულ იყო და **თრთოდა**, A-199 92v,2-3b; ესრეთ იქმნებიან **თრთოლანი**, H-2251 285r.

ქართულ **თრთ-** (<***თრ̣თ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მე-გრული **თირთ-** და ლაზური **თირთ-**.

მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 281). ქარ-თულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***თრ̣თ-** არქეტიპი აღადგინეს გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 96), თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყ-რელიძე, მაჭავარიანი 1965, 97; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 152; Klimov 1998, 74).

***თუთქ-**

ქართ. **თუთქ-** **თუთქ**-ავ-ს; მო-**თუთქ**-ა; მო-**თუთქ**-ვ-ა; მო-**თუთქ**-ულ-ი

მეგრ. **თქუთქ-** **თქუთქ**-უ-ა «თუთქვა»; **თქუთქ**-უნ-ს «თუთქავს»; დო-**თუთქ**-ირ-ი «დათუთქული» ...

ლაზ. **თუთქ-** **თუთქ**-უმ-ს „თუთქავს"

არ არის გამოვლენილი ჯერჯერობით ცნობილ ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**თუთქი** ცხელი ნაცარი».

ქართულ **თუთქ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **თქუთქ-** (<***თუთქ-**. ანლაუტში **თქ** კომპლექსი ძირის ბოლოკიდური კომპლექსის ზეგავლენით ჩამოყალიბდა; **იხ.** Кипшидзе 1914, 07) და ლაზური **თუთქ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 43), ლაზური ექვივალენტი გ. კლიმოვმა გამოავლინა (Климов 1993, 100).

***თქარ-/თქრ-**

ქართ. **თქარ-/თქრ-** გა-**თქრ**-ომ-ა; **თქრ**-ებ-ა

მეგრ. **ნთქორ-/ნთქერ-/ნთქირ-** **ნთქორ**-უ-ა/**ნთქერ**-უ-ა/**ნთქირ**-უ-ა «ბევრის ჭამა»; **ნთქორ-**უნ-ს «ბევრს ჭამს» ...

ქართული **თქრ-** (<***თქარ-**) ძირის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **ნთქორ-/ნთქირ-/ნთქერ-** (**ნ** **თ**-ს წინა პოზიციაში განვითარებულია, იხ. ჟღენტი 1953, 92-98; **ო>ე** უმლაუტის შედეგად, უმლაუტის შესახებ უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160 და შმდგ.; **ნთქორ->*ნთქურ->ნთქირ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 26).

***თქაშ-**

ქართ. **თქეშ-** **თქეშ**-ი

მეგრ. **თქოშ-** **თქოშ**-ი-ჯგურა ჭვიმა რენ „თქეშის მსგავსი წვიმა არის"

არ დასტურდება ძველ ქართულში. სულხან-საბა მიუთითებს: «თქორი და **თქეში** დია წვლილნი წვიმანი არიან».

ქართულ **თქეშ-** (<***თქაშ-** უმლაუტით; უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199) შეესატყვისება მეგრული **თქოშ-** (როგორც ჩანს, **ქ**-ს არსებობამ ანლაუტის კომპლექსში ხელი შეუშალა **შქ** მიმდევრობის ჩამოყალიბებას).

მასალა შეაპირისპირა და ***თქაშ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 75).

***თქეფ-/თქიფ-**

ქართ. **თქეფ-/თქიფ-/თქლეფ-/თქვლეფ-/თქლიფ-/თქვლიფ-** **თქეფ**-ს/**თქიფ**-ს/**თქლეფ**-ს «უშნოდ, ხმაურით ჭამს»; შე-**თქიფ**-ა/შე-**თქლიფ**-ა/შე-**თქვლიფ**-ა ...

მეგრ. **თქვაფ-/რთქაფ-** **თქვაფ**-უ-ა/**რთქაფ**-უ-ა «თქვლეფა»; **რთქაფ**-უნ-ს «თქვლეფს»; ლეჯიცალო ო-**რთქაფ**-უ «ღორსავით ითქვლიფება» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ჴორცისმჭამელ და **სისხლისმთქეფელ-ქმნასა** აიძულებს მათ, A-52 51v,33-35.

ქართული **თქეფ-/თქვლეფ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **თქვაფ-/რთქაფ-** (ანლაუტში **რ** მეორეულია).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 307; იხ. აგრეთვე Fähnrich 1982a, 35). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***თქ(ჳ)ლეფ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 96; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 153; Klimov 1998, 76).

***თქუ-**

ქართ. **თქუ-/თქჳ-/თქ-** ვ-**თქუ**; **თქუ**-მ-ა; **თქუ**-მ-ულ-ი; **თქჳ**-ა ... ვ-**თქვ**-ი; **თქ**-მ-ა; **თქ**-მ-ულ-ი (ახ. ქართ.) ...

მეგრ. **თქუ-/თქ-** **თქუ**-მ-უ-ა «თქმა»; **თქ**-უ «თქვა» ...

ლაზ. **თქუ-/თქ-** **თქვ**-ალ-ა «თქმა»; ი-**თქვ**-ე-ნ «ითქმის»; **თქ**-უ «თქვა»; ო-**თქ**-უ «სათქმელი»; ნო-**თქუ** «ნათქვამი» ...

სვან. **ქჳ-** ხ-ჰ̈-**ქჳ** «უთხრა»; ხ-ო-**ქჳ**-ა «უთქვამს»; ქა-ē-**ქჳ**-ი «ითქმის»; ლē-**ქჳ**-ისგ «თქმა»; მუ-**ქჳ**-ēსგ «მთქმელი» ...

დასტურდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: **ვთქუ** მცირედღა და არღარა მხედვიდეთ, ი. 16,19 (ხანმ.); ჴმაჲ ხიყო ზეცით და **თქუა**, ლ. 3,22 (ხანმ.); რაჲ უადვილე არს **თქუმაჲ**? მ. 9,5 C; ლ. 5,23; გასმიეს სამე, რამეთუ **თქუმულ** არს პირველთა მათ, მ. 5,21 (ხამ.) და სხვ.

ქართულ **თქუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თქუ-**, ლაზური **თქუ-** (ქართულის, მეგრულის, ლაზურის **თქ-** ვარიანტი მიღებულია **ჳ**-ს დაკარგვის გზით) და სვანური **ქჳ-** (მიღებული ანლაუტისეული **თ**-ს დაკარგვით, იხ. Климов 1960, 25; ЭСКЯ, 96; შდრ.: ჩიქობავა 1938, 283; თოფურია 1942b, 147-149).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირეს ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 13), პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 114); არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1038, 282-283), გ. კლიმოვმა (Климов 1960, 25; ЭСКЯ, 96; Klimov 1998, 75). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***თქუ-**, ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის — ***თქ̂უ-ამ-/თქ(̂უ)-მ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 96; Klimov 1998, 75).

***თქ̂უენ-**

ქართ. **თქუენ-** **თქუენ**; **თქუენ**-ი; **თქვენ**; **თქვენ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **თქვან-/თქვა-** **თქვან/თქვა** «თქვენ»; **თქვან**-ი «თქვენი»

ლაზ. **თქვან-/თქვა-** **თქვან/თქვა** «თქვენ»; **თქვან**-ი «თქვენი»

გვხვდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: უკუეთუ ხესმეს ესე მთავარსა მას, ჩუენ ხუარწმუნოთ მას და **თქუენ** უზრუნველ-გყვნეთ, მ. 28,14 L; მამამან **თქუენმან** ზეცათამან იცის, ლ. 12,30 (ხანმ.); ვის უკუე **თქუენგანსა** მამასა ხთხოვდეს ძჱ პურსა? ლ. 11,11 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **თქუენ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თქვან-** და ლაზური **თქვან-** (მეგრულსა და ლაზურში ძირი ზოგჯერ გაპარტიციპულია ბოლოკიდურა **ნ**-ს მოკვეცის გზით).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1847, 411; იხ. აგრეთვე Bopp 1846, 283). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***(ს)თქ̂უენ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 176; შდრ.: Klimov 1998, 75-76, სადაც აღდგენილია ***თქ̂უენ-** (პირის ნაცვალსახელი) და ***თქ̂უენ-** (კუთვნილებითი ნაცვალსახელი).

***თქ̂უეფ-/თქ̂უიფ-**

ქართ. **თქუეფ-/თქუიფ-** **თქუეფ**-ს; აღ-**თქუეფ**-ა ...

მეგრ. **თქვაფ-** **თქვაფ**-უ-ა «(კვერცხის) თქვეფა»; **თქვაფ**-უნ-ს «თქვეფს» ...

ლაზ. **თქვაფ-** ო-**თქვაფ**-უ «თქვეფა»

დასტურდება ძველ ქართულში: არღარა **აღთქუეფოს** იგი ფერჴმან კაცისამან, ეზეკ. 32,13 O; **აღთქუეფილსა** ფერჴითა თქუენითა წყალსა სუმიდეს, ეზეკ. 34,19 OJ; რომელი ასუმიდეს მოყუასსა თჳსსა **აღთქუეფულსა** მრღჳესა, ამბაკუმ 2,15 O და სხვ.

სულხან-საბას განმარტებით, **თქუეფა** «კუერცხთა და მისთანათ გაქნა».

ქართულ **თქუეფ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თქვაფ-** და ლაზური **თქვაფ-**.

სვანური ექვივალენტი ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ***თქ̂უ̂ეფ-/თქ̂უ̂იფ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1985, 170; Klimov 1998, 76).

***თქორ-/თქრ-**

ქართ. **თქორ-/თქრ-** **თქორ**-ი; **თქრ**-იალი; მო-ს-**თქრ**-იალ-ებ-ს (სისხლი)

სვან. **თქრ-** ლი-**თქრ**-გნ-ე «სითხის (წყლის ...) თქრიალით დენა»

სულხან-საბა **თქორ-** სიტყვას ასე განმარტავს: «მეტად წვრილი წვიმა». **თქორ-** ძირის რედუცირებული ვარიანტი უნდა იყოს **თქრ-**

ქართული **თქრ-** ძირის სვანური შესატყვისი უნდა იყოს **თქრ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 18).

***თხ-**

ქართ. **თხ-** და-**თხ**-ევ-ა; და-ს-**თხ**-ევ-ს; და-ი-**თხ**-ი-ა; სი-**თხ**-ე ...

ლაზ. **ნთხ-** ო-**ნთხ**-ორ-უ «ლებინება»; ო-**ნთხ**-ო-აფ-ს «აღებინებს»; ო-**ნთხ**-ორ-უ «აღებინა» ...

სვან. **თხ-** ლი-**თხ**-უნ-ე «პირღებინება»; ა-**თხ**-არ «გასკდა» (ლნტხ.); ლი-**თხ**-რ-ე «სითხიანი ჭურჭლის გახეთქვა» (ლშხ.) ...

გვხვდება ძველ ქართულში: ღჳნოჲ **დაითხიოს**, მრკ. 2,22 DE; **დაითხიის** C; დაიჭრებოდეს მსგავსად ჩუეულებისა მათისა კრმლებითა და ლახურებითა ვიდრე **დათხევადმდე** სისხლისა მათ ზედა, III მეფ. 18,28 O; ხიძიოს სისხლი ყოველთა წინაწარმეტყუელთა **დათხეული** დასაბამითგან სოფლისაჲთ ნათესავისა ამისგან, ლ. 11,50 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **თხ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ნთხ-** (წინაენისმიერ ხშულთა წინ მეგრულსა და ლაზურში **ნ**-ს ასიმილაციური განვითარების შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **თხ-**.

მასალა შეაპირისპირა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 115-116).

***თხ-**

ქართ. **თხ-** **თხ**-ორ-ი «დართული ძაფის გორგალი»

მეგრ. **თუხ-** **თუხ**-უ-ა/მე-**თუხ**-უ-ა «დართვა»; ფ-**თუხ**-უნ-ქ «ვართავ»; ი-ფ-**თუხ**-ი «დავართე»; მა-**თუხ**-ალ-ი «მრთველი»; **თუხ**-ილ-ი «ნართი»; ო-**თუხ**-ალ-ი «სართავი იარაღი» ...

ლაზ. **თხვ-/თხ-** ფ-**თხვ**-ა-მინონ «დავრთავ»; დო-**თხ**-უ «დართო»; დო-**თხ**-უფ-ან «დაართავენ»; **თხვ**-ერ-ი «ძაფი» ...

სვან. **თხ-** ლა-**თხ**-ა/ლა-**თხ**-ე-ჲ «საქსლე; ქსელი»

არ არის გამოვლენილი დღეისათვის ცნობილ ძველ წერილობით ძეგლებში. გვხვდება ქართული ენის ზოგ დიალექტში: **თხორ**-ი «გორგალი დართული ძაფისა; ნართის გორგალი» (ფშაური, ხევსურული, თუშური, გუდამაყრული); «სიგრძეზე გაბმული საქსოვი ძაფი» (თუშური); **თხორ**-ა «მაგრად დაძახული სამწვერა ნართის გორგალი» (მთიულური) (იხ. ალ. ღლონტი 1974, 257).

ქართულ **თხ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თუხ-**, ლაზური **თხ-** და სვანური **თხ-**.

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 285); ქართული და სვანური ექვივალენტები გამოავლინა ნ. ანდღულაძემ (ანდღულაძე 1950, 230-231). მეგრულის მონაცემთა საფუძველზე შესაძლებელია არქეტიპის ძირში ხმოვნის (ა? უ?) აღდგენა.

***თხაზ-/თხზ-**

ქართ. **თხაზ-/თხზ-** **თხზ**-ვ-ა; ნა-**თხზ**-ენ-ი ...

მეგრ. **თხოზ-** **თხოზ**-უ-ა «დადევნება; მიწევა»

ლაზ. **თხოზ-/ნთხოზ-** ო-**ნთხოზ**-უ «წვნა»; ვ-ი-**თხოზ**-უფ «ვიწნავ»; **თხოზ**-ერ-ი «ნაწნავი»

დასტურდება ძველ ქართულ ენაში: გჳრგჳნი ესე **შესთხაზ** შენითა ამით **შეთხზვითა**, კიმ. I 199,2; მოეხუეოდა მას, **თანაეთხზვოდა**, ურიდად ჰკოცნიდა, A-129 9r,33-35a; აღივსო **თხზულითა** მით თმითა მისისაჲთა, ესთერ 14,2 O; უკუეთუ დააქსოო შჳდნი **ნათხზენი** თავისა ჩემისაჲ საგუასლსა თანა, მსაჯ. 16,13 (გელ.) და სხვ.

ქართულ **თხაზ-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისებია მეგრული **თხოზ-** (მეგრულში მომხდარია მნიშვნელობის გადაწევა) და ლაზური **თხოზ-** (**ნთხოზ-**<**თხოზ-** **ნ**-ს განვითარების შედეგად. წინაენისმიერ ხშულთა წინ მეგრულსა და ლაზურში **ნ**-ს ასიმილაციური განვითარების შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 285); ქართული და ლაზური — ჰ. ფოგტმა (Vogt 1947a, 68). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ჩვენ აღვადგენთ ***თხაზ-/თხზ-** არქეტიპს (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 156; იხ. აგრეთვე Klimov 1998, 76; შდრ.: ЭСКЯ, 97).

***თხალ-**

ქართ. **თხლ-** **თხლ-**ე

მეგრ. **თხოლ-** **თხოლ-**ო «თხლე»

ლაზ. **თხოლ-** **თხოლ-**ო/**თხოლ-**ე «თხლე»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: სასუმელი ჴელთა უფლისათა ღჳნითა ურწყოჲთა სავსეა სხმულითა; მიდრკა ამიერი მუნ, ხოლო **თხლე** მისი არა მოაკლდეს, ფსალმ. 74,9; არცაღა ჯერ-არს ჩუენ თანა მიღებად გესლი იგი ქუეყანისაჲ ამის, ბილწად სავსჱ, **თხლჱშეზავებული**, გულისთქუმაჲ და ზრახვაჲ უკეთურებისაჲ, შატბ. კრებ. 181,29-31 და სხვ.

ქართულ ***თხალ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თხოლ-** (მეგრული **თხოლ-ო** ფუძის ბოლოკიდური **ო**, შესაძლოა, ასიმილაციით იყოს მიღებული, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 107) და ლაზური **თხოლ-** (**თხოლ-ე**<***თხოლა-ი** უმლაუტის გზით; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170).

სარწმუნო სვანური ექვივალენტი გამოვლენილი არ არის. ძნელი სათქმელია, სვანური **თხჷლ**-ა («დანალექი») ნასესხებია, თუ შეესატყვისება სხვა ქართველურ ენათა მონაცემებს.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 106; იხ. აგრეთვე Deeters 1926, 51); ლაზურის მასალა მოიხმო და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***თხლე-** (ЭСКЯ, 98) და ***თხლ-ე-** (Klimov 1998, 78) არქეტიპები აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 98).

***თხამ-**

ქართ. **თხმ-** **თხმ**-ელ-ი; **თხმ**-ელ-ა (ახ. ქართ.)

მეგრ. **თხომ-/თხუმ-** **თხომ**-უ/**თხუმ**-უ «თხმელა»

ლაზ. **თხომ-/ნთხომ-/ნთხომბ-** **თხომ**-უ/**ნთხომ**-უ/**ნთხომბ**-უ «თხმელა»

არ არის დადასტურებული ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში.

ქართულ ***თხამ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თხამ-** და ლაზ. **თხამ-**; ქართულ **თხმ-ელ-** ფუძეს შეესატყვისება მე-

გრული **თხომ-უ-თხუმ-უ** (ო>უ **მ**-ს ზეგავლენით; იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122) და ლაზური **თხომ**-უ/**ნთხომ**-უ/**ნთხომბ**-უ (**ნ** განვითარებულია **თ**-ს წინ; წინაენისმიერ ხშულთა წინ მეგრულსა და ლაზურში **ნ**-ს ასიმილაციური განვითარების შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 92-98; ასევე განვითარებულია **ბ მ**-ს წინ, იხ. ჩიქობავა 1938, 129). მეგრულსა და ლაზურში ქართული **-ელ**-ის შესატყვისად გამოვლინდება **-უ** (იხ. Schmidt 1962, 80; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-94).

ქართული და მეგრული ენების მასალა ერთმანეთს შეუდარა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 113); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 129). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა ***თხმელ**- არქეტიპი (ЭСКЯ, 99; Klimov 1998, 79), თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა — ***თხმ̥ელ**- (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 120).

***თხამლ**-

ქართ. **თხამლ**-/**თხრამლ**- **თხამლ**-ი/**თხრამლ**-ი

მეგრ. **თხომურ**-/**თხუმურ**- **თხომურ**-ი/**თხუმურ**-ი «ჩირქი»; **თხუმურ**-ელ-ი «მუწუკი»

ლაზ. **თხომურ**-/**თხომრ**-/**თხომბრ**- **თხომურ**-ი/**თხომრ**-ი/**თხომბრ**-ი «ჩირქი»; **თხომურ**-ონ-ი «ჩირქოვანი»

გვხვდება ძველ ქართულში: **თხრამლი** აღმოსდიოდა ადგილდ-ადგილდ, შუშ. XIV,4.

**თხრამლ**- ძირის არქაული სახე დაცული უნდა იყოს დიალექტებში, სადაც **თხამლ**- დასტურდება (შდრ.: ჩიქობავა 1938, 74). არაა გამორიცხული, რომ «შუშანიკის წამების» თავდაპირველ ტექსტში სწორედ **თხამლ**- ყოფილიყო (საქმე ისაა, რომ ძეგლის ის ნაწილი, სადაც ეს სიტყვა იკითხება, გვიანდელ, XVII-XVIII საუკუნეების ხელნაწერებშია შემონახული).

ქართულ **თხამლ**- (<***თხამლ̥**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თხომურ**- (**თხუმურ**-<**თხომურ**-; ო>უ **მ**-ს ზეგავლენით, იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122) და ლაზური **თხომურ**- (**თხომურ**->**თხომბრ**- **ბ**-ს განვითარებით, იხ. ჩიქობავა 1938, 74; **უ**-ს. დაკარგვით **თხომურ**->**თხომრ**-). ***ლ̥**- მარცვლოვანი სონანტის შესატყვისად მეგრულსა და ლაზურში კანონზომიერადაა წარმოდგენილი **-ურ** მიმდევრობა (იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 110).

სვანური ექვივალენტი გამოვლენილი არ არის.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 74). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***თხამლ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 97; შდრ.: გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 110; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 157; Klimov 1998, 77).

***თხან-**

ქართ. **თხან-** **თხან-თხალ**-ა «დუნე; ფომფლო»

სვან. **თხäნ-** **თხäნ** «მშიშარა»

ქართული ენის თუშურ დიალექტში გვხვდება **თხან-თხალ**-ა, რომელიც **თხალ-** ძირის გაორკეცებით ჩანს მიღებული.

ქართული **თხან-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს სვანური **თხäნ-**. გასათვალისწინებელია სემანტიკური სხვაობა.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 35).

***თხარ-/თხრ-**

ქართ. **თხარ-/თხრ-** ვ-**თხარ**-ე; **თხრ**-ი-ს; **თხრ**-ა; **თხრ**-ილ-ი ...

მეგრ. **თხორ-** დო-**თხორ**-უ «გათხარა; დაასაფლავა»; **თხორ**-უ-ა « დასაფლავება; თხრა»; მა-**თხორ**-ალ-ი «მთხრელი»; **თხორ**-ილ-ი «თხრილი» ...

ლაზ. **თხორ-/ნთხორ-** ო-**ნთხორ**-უ «თხრა»; **თხორ**-უმ-ს «ხნავს»; გო-**ნთხორ**-უ «გათხარა» ...

სვან. **შთხარ-/შთხრ-** ხ̄უ-ა-**შთხრ**-ი «ვთხრი»; ჟ'ან-**შთხარ**-ე «მოთხარა»; ლი-**შთხრ**-ი «თხრა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: თქუა აბრაჰამ, რამეთუ: შჳდნი ესე ტარიგნი მიიბნე ჩემგან, რაჲთა იყვნენ ჩემდა საწამებელად, რამეთუ მე **ვთხარე** ჯურღმული ესე, შესაქმ. 21,30 O; რაჲთა ყოველნივე ერთბამად ხვალისაგან მსთუად მივკრბეთ **თხრად** ბორცუსა მას ოდენ, სინ. მრავალთ. 68,20-21; და-რე-აღრმეთ **თხრილი** ეგე, კიმ. I 200,2 და სხვ.

ქართულ **თხარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თხორ-** (**ნთხორ-** მიღებულია **ნ**-ს განვითარებით; წინაენისმიერ ხშულთა წინ მეგრულსა და ლაზურში **ნ**-ს ასიმილაციური განვითარების შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 92-98), ლაზური **თხორ-** და სვანური **შთხარ-** (ქართ. **თ** : სვან **შდ** შესატყვისობისათვის იხ. თოფურია 1926, 198-219; მელიქიშვილი 1981, 70-78).

ქართული და მეგრული ენების მონაცემები შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1896, I, 51); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ვ. თოფურიამ

(თოფურია 1926, 207); სვანური – გ. კლიმოვმა (Климов 1960, 22) და კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 116). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***(ს)თხარ-/(ს)თხრ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 176; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 158; Klimov 1998, 78).

***თხეჳ-**

ქართ. **თხევ-** **თხევ**-ლ-ა «თევზაობა»; ი-**თხევ**-ლ-იდ-ა «თევზაობდა»; მ-**თხევ**-ლ-არ-ი «მოთევზავე; მონადირე» სა-**თხევ**-ელ-ი «ბადე» ...

სვან. **თხე-/თხჳ-** ხ-ე-**თხ̄**-ლ-ი «ეძებს»; ლი-**თხ̄**-ლ-ი «ძებნა»; ან-**თხ**-ე «მოძებნა»; ო-ხ-**თხ**-ე «მოძებნე»; მე-**თხჳ**-ჲარ «მონადირე»; ლა-**თხჳ**-ჲარ «სანადირო» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: იხილა სიმონ და ანდრეა, ძმაჲ მისი, **ხითხევლიდეს** რა ზღუასა, მრკ. 1,16 (ხანმ.); **მესათხევლენი** იგი გამოვიდეს ნავისა მისგან და განხრცხიდეს ბადეთა, ლ. 5,2 (ხანმ.); ესეცა **მესათხევლეობდა**, A-689 225v,18-19b; არცა **მესათხევლე-ყოფაჲ** კაცთაჲ ესმა, Jer.-12 172v,10-11; **ისათხევლებდეს სათხეველითა**, რამეთუ **მთხევლარ** იყვნეს, მ. 4,18 C; **ისათხევლიდეს სათხეველითა**, რამეთუ **მთხევარ** იყვნეს, მრკ. 1,16 C და სხვ.

**ქართულ თხევ-ლ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **თხ̄ლ-** (<***თხეჳლ-** ჳ-ს დაკარგვისა და ე-ს საკომპენსაციო დაგრძელებით; **თხჳ-**<***თხჳლ-**<***თხეჳლ-** რედუქციისა და **ლ**-ს დაკარგვის შედეგად).

ქართული და სვანური ენების მონაცემები შეაპირისპირეს ნ. მარმა (Марр 1913a, 10) და გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 98). გ. კლმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***თხეჳლ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 98; Klimov 1998, 78).

•

***თხემ-**

ქართ. **თხემ-** **თხემ**-ი «თხემი; თავი; ქალა; მწვერვალი»

სვან. **თხუმ-** **თხუმ** «თავი»; მა-**თხ̈უმ**-ი «მეთაური»

გვხვდება ძველ ქართულ ძეგლებში: მოვიდეს ადგილსა, რომელსა ხრქუან გოლგოთა, რომელ არს **თხემისა** ადგილი, მ. 27,33 (ხანმ.); მე ვდგე **თხემსა** ზედა მის ბორცჳსასა, გამოსლვ. 17,9 O; ჯდა **თხემსა** ზედა მთისასა, IV მეფ. 1,9 O; პეტრეს, **თხემსა** მას მოციქულთასა, სა-

ძირკუელსა მას შეურყეველსა, კლარჯ. მრავალთ. 367,36; თქუმული იოვანე ოქროპირისაჲ წმიდათა მათ **თხემთა** მოციქულთა პეტრეს და პავლჱსთჳს, პარხლ. მრავალთ. 77v,1-3a; მივიდეს დაფლვად მისა და არა პოვეს მისგანი, გარნა **თხემი** ხოლო და ფერჴნი და ნებნი ჴელთა მისთანი, IV მეფ. 9,35 O და სხვ.

ქართულ **თხემ-** ძირს სვანურში შეესატყვისება **თხუმ** (ქართული ე-ს შესატყვისად სვანურში **უ**-ს გამოვლენა **მ**-ს ზეგავლენით აიხსნება; ამ მოვლენის შესახებ იხ. მაჭავარიანი 1956, 367; შდრ.: ЭСКЯ, 97; სვანურში არის ნაუმლაუტევი **თხჷიმ** ვარიანტიც, იხ. ЭСКЯ, 97).

ქართული და სვანური ენების მასალა მ. ჯანაშვილმა შეაპირისპირა (იხ. Erckert 1895, 292). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***თხამ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 97; Klimov 1998, 77).

***თხილ-**

ქართ. **თხილ-** **თხილ**-ი

მეგრ. **თხირ-** **თხირ-ი** «თხილი»

ლაზ. **თხირ-/მთხირ-/ნთხირ-** **თხირ-/მთხირ**-ი/**ნთხირ**-ი «თხილი»

სვან. **შდიხ-/შთიხ-** **შდიხ** «თხილი»; ლა-**შთხ**-ირ «სათხილე»

არ არის გამოვლენილი ჯერჯერობით ცნობილ ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში.

ქართულ **თხილ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თხირ-**, ლაზური **თხირ-** (**მთხირ-** და **ნთხირ-** ფორმებში **მ** და **ნ** განვითარებულია, იხ. ჩიქობავა 1938, 125) და სვან. **შდიხ-** (<***შდხიჷ** <**შდხილ ჷ**-ს მოკვეცისა და **ი**-ს მეტათეზისის შედეგად, ЭСКЯ, 177; შდრ.: ჩიქობავა 1938, 125; ქართ. **თ** : სვან **შდ** შესატყვისობისათვის იხ. თოფურია 1926, 198-219; მელიქიშვილი 1981, 70-78).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 124-125); ქართული და სვანური – ნ. მარმა (Марр 1911, 1201; Марр 1915a, II, 827). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***(ს)თხილ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 177; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 159; Klimov 1998, 78).

***თხიფ-**

ქართ. **თხიფ-** **თხიფ**-ვ-ა; **თხიფ**-ავ-ს

მეგრ. **თხიფ-** **თხიფ**-უ-ა «თხიფვა»; **თხიფ**-უნ-ს «თხიფავს»; გო-**თხიფ**-უ «გათხიფა»; **თხიფ**-ირ-ი «გათხიფული» ...

ქართული ენის ფშაურ დიალექტში გვხვდება **თხიფვა**, რომლის **თხიფ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **თხიფ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 27).

***თხლაშ-/თხლეშ-/თხლიშ-**

ქართ. **თხლეშ-/თხლიშ-/თხლაშ-** **თხლეშ**-ა; **თხლიშ**-ა; **თხლაშ**-უნ-ი ...

მეგრ. **თხირაშ-/თხირიშ-/თხიროშ-** **თხირაშ**-უ-ა «თხლეშა; გლეჯა»; ი-**თხიროშ**-უ «იგლიჯება» **თხირიშ**-ელ-ი «ნაგლეჯი» ...

არ არის დადასტურებული ძველი ქართული ენის ძეგლებში.

ქართული **თხლეშ-** ძირის კანონზომიერი მეგრული შესატყვისია მეგრული **თხირაშ-** (<***თხრაშ-**); ქართულ **თხლიშ-** ალომორფს შეესატყვისება მეგრული **თხირიშ** (<***თხრიშ-**); ქართულ **თხლაშ**-ს — მეგრული **თხირაშ-** (<***თხრაშ-**). მეგრულის აუსლაუტში არ ჩამოყალიბდა **შქ** კომპლექსი ძირისეული **ხ**-ს გამო (ამ მოვლენის შესახებ მიუთითა მაჭავარიანმა, იხ. გამყრელიძე 1959, 21).

მასალა შეაპირისპირა ტ. გუდავამ (გუდავა 1974, 133-134).

***თხოვ-**

ქართ. **თხოვ-** ი-**თხოვ**-ა; **თხოვ**-ა-ჲ; **თხოვ**-ილ-ი ...

მეგრ. **თხუ-/თხ-** ქო-**თხ**-უ «სთხოვა»; ქა-**თხ**-უ «ათხოვა»; **თხუ**-ალ-ა «თხოვება»; გე-**თხ**-უ «გათხოვდა» ...

ლაზ. **თხონ-/თხუნ-**; **თხვ-/თხ-** **თხონ**-ს/**თხუნ**-ს «სთხოვს»; გამა-ბ-ი-**თხვ**-აფ-უ-რ «გავთხოვდები»; **თხ**-უ «სთხოვა» ...

გვხვდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: რაოდენ ხუფროჲს მამამან ზეცით მოხცეს სული წმიდაჲ, რომელნი **ხთხოვენ** მას, ლ. 11,13 (ხანმ.); უწყის მამამან თქუენმან, რაჲ გიკმს თქუენ ვიდრე **თხოვადმდე** თქუენდა მისგან, მ. 6,8 (ხანმ.); ძეთა ისრაელისათა ეგრე ყვეს, ვითარცა უბრძანა მათ მოსე: **ითხოვეს** ჭურჭერი ოქროჲსაჲ და ვეცხლისაჲ და სამოსელი. და უფალმან მოსცა მადლი ერსა თჳსსა წინაშე ეგჳპტელთა მათ და **ათხოვეს** მათ, გამოსლვ. 12,35-36 O და სხვ.

ქართულ **თხოვ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თხუ-** (<***თხუჳ-**<***თხოჳ-**; **ჳ**-ს ზეგავლენით ო>უ; **თხ**<**თხუ-** უ-ს დაკარგვით) და ლაზური **თხუ-** (<***თხუჳ-**<***თხოჳ-**; **თხუ-**>**თხ-**; ***თხოვ**-ს>**თხონ**-ს, **თხუნ**-ს).

ქართული და მეგრული ფორმები პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII, 114); ლაზური ექვივალენტი არნ. ჩიქობავამ გამოავლინა

(ჩიქობავა 1938, 284). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***თხო**- არქეტიპი (ЭСКЯ, 99).

## ი

***ი-**

ქართ. **ი-** (ქცევის ნიშანი; ვნებითი გვარის მაწარმოებელი) ვ-ი-ხატ-ავ; მ-ი-თხრ-ა; ვ-ი-მალ-ვ-ი ...

მეგრ. **ი-** (ქცევის ნიშანი; ვნებითი გვარის მაწარმოებელი) **ი**-ბონ-ს «იბანს»; **ი**-ჭან-ს «იკერავს»; მ-**ი**-ღ-უ «მაქვს»; გ-**ი**-კეთ-ენ-ს «გიკეთებს»; **ი**-ჭარ-ე-(ნ) «იწერება»; **ი**-თას-ე-(ნ) «ითესება» ...

ლაზ. **ი-** (ქცევის ნიშანი; ვნებითი გვარის მაწარმოებელი) **ი**-ბონ-უმ-ს «იბანს»; **ი**-ბღ-აფ-ს «იპარსავს»; მ-**ი**-ღუ-ნ «მაქვს»; მო-გ-**ი**-ჯღ-ონ-უ «გამოგიგზავნა»; **ი**-თას-ე-ნ «ითესება»; **ი**-ჭარ-ე-ნ «იწერება» ...

სვან. **ი-** (ქცევის ნიშანი; ვნებითი გვარის მაწარმოებელი) ხჷ-**ი**-კნ-ი «ვიხნავ»; ხჷ-**ი**-გ-ემ «ვიშენებ»; მ-**ი**-რ-ი «მყავს»; მ-**ი**-ხალ «ვიცი»; **ი**-კნ-ი «იხვნება»; **ი**-გჷშ-ი «ივსება» ...

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: აღმოიღე იგი და განაგდე შენგან, მ. 5,29; რომელი წარგიქცევდეს შენ მძლურად მილიონ ერთ, მ. 5,41; არა მივის მე ქმარი, ი. 4,17; რაჲთა იდიდნენ კაცთაგან, მ. 6,2; მუნცა იყვნენ გულნი თქუენნი, მ. 6,21 და სხვ.

ქცევის **ი-** პრეფიქსისა და ვნებითი გვარის **ი-** ნიშნის საერთო წარმომავლობის შესახებ მიუთითეს ა. შანიძემ (შანიძე 1926, 322-323) და გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 86).

ქართულ **ი-** პრეფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ი-**, ლაზური **ი-** და სვანური **ი-**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 82-89).

***ი-**

ქართ. **ი-** (სიტყვათსაწარმოებელი პრეფიქსი) ი-გავ-ი; ი-დაყუ; ი-სარ-ი; ი-ღლ-ია ...

მეგრ. **ი-** (სიტყვათსაწარმოებელი პრეფიქსი) **ი**-სგნდ-ი «შუბი»; **ი**-სინდი «ჯირითი»

ლაზ. **ი-** (სიტყვათსაწარმოებელი პრეფიქსი) **ი**-სიჯ-ი «ისარი»

დასტურდება ძველ ქართულ ენაში: მათთჳს თქუა იგავი ესე, ლ. 20,19; ვითარ ჰგონებ შენ ნეტარისა იოსებისთჳს, ცუდად დახუდაა და იბედივად საქმე იგი? A-1105 156r; ჴელი ჩემი იდაყუთგან შეიმუსრენ, იობ. 31,22; რაჲსა იდუმალ წარმოივლტოდე? შესაქმ. 31,26 O; შეაკართ ესე იგურდივ კიდობნისა, II შჯულთა 31,26 (გელ.) და სხვ.

ქართული ი- პრეფიქსის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული ი- და ლაზური ი-.

სვანურში ი- პრეფიქსის შემცველი უდავო მაგალითები გამოვლენილი არაა (შდრ.: თოფურია 1947, 457).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1947, 456-459).

*-ი

ქართ. -ი (თემის ნიშანი) თლ-ი-ს; ჭრ-ი-ს; ცლ-ი-ს; რბ-ი-ს; ი-სრ-ვ-ი-ს ...

სვან. -ი (თემის ნიშანი) ხ̂უ-ი-შხ-ი «ვიწვავ; ვიწვი»; ხ̂უ-ი-მჩ-ი «ვბერდები»; ხ̂უ-ე-მჩ-ი «ვუბერდები» ...

გვხვდება ძველ ქართულში: პეტრე აღდგა და მირბიოდა საფლავად, ლ. 24,12 L; ლ. 24,12 (ხანმ.); გზასა მცნებათა შენთასა ვრბიოდე, რაჟამს განავრცე გული ჩემი, ფსალმ. 118,32; რომელი ესრინ მფრინველთა, ისუ ზირ. 22,25 O და სხვ.

ქართული -ი სუფიქსის კანონზომიერი შესატყვისია სვანური -ი თემის ნიშანი.

მასალა ა. შანიძემ შეაპირისპირა (შანიძე 1926, 332-333; იხ. აგრეთვე თოფურია 1931, § 9).

*-ი

ქართ. -ი (წყვეტილის მწკრივის ნიშანი) გან-ვ-მართლ-დ-ი; და-ვ-ბერ-დ-ი; გან-ვ-ცოცხლ-დ-ი ...

მეგრ. -ი (წყვეტილის მწკრივის ნიშანი) დო-ვ-ღურ-ი «მოვკვდი»; ბ-ზიმ-ი «გავზომე» ...

ლაზ. -ი (წყვეტილის მწკრივის ნიშანი) გო-ვ-ტუბ-ი «გავთბი»; ბ-ზუმ-ი «გავზომე»; დო-ბ-ი-ჭვ-ი «დავიწვი» ...

ძველ ქართულში ძირითადად გვხვდება ვნებითი გვარის -დ სუფიქსიან ზმნებთან (იმნაიშვილი 1971, 177): აღსდუღდი, ვითარცა წყალი, შესაქმ. 49,4 O; კუალად გამოვვარდი ქუეყანად, სიბრძნ. სოლომონ. 7,3 O და სხვ.

ქართულ **-ი** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **-ი** და ლაზური **-ი**. მეგრულსა და ლაზურში **-ი** წყვეტილის მწკრივის ერთადერთი ნიშანია. მან გამოდევნა ქართული ე-ს შესატყვისი -ა.

მეგრული და ლაზური ენების მასალა გ. როზენმა შეაპირისპირა (Rosen 1847, 414); ქართული ექვივალენტი მოიხმო ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 23).

***-ი**

ქართ. **-ი**/-**ჲ** (სახელობითი ბრუნვის ნიშანი) კაც-**ი**; სახლ-**ი** ... მამა-**ჲ**; წყარო-**ჲ** ...

მეგრ. **-ი** (სახელობითი ბრუნვის ნიშანი) კოჩ-**ი** «კაცი»; ოსურ-**ი** «ცოლი»; ოხორ-**ი** «სახლი» ...

ლაზ. **-ი** (სახელობითი ბრუნვის ნიშანი) კოჩ-**ი** «კაცი»; ინჭირ-**ი** «ანწლი»; თხირ-**ი** «თხილი» ...

სვან. **-ი**/-**ჲ** (სახელობითი ბრუნვის ნიშანი) მაგ-ხ-**ი** «ყველანი»; ჲერხ-**ი** «ზოგნი»; ჭალა-**ჲ** «მდინარე»; დუ̈-**ჲ** «მული» ...

ქართულ **-ი** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **-ი**, ლაზური **-ი** (მეგრულსა და ლაზურში ისე როგორც თანამედროვე ქართულში ხმოვანფუძიან სახელებთან სახელობითი ბრუნვის ნიშანი წარმოდგენილი არაა) და სვანური **-ი**/-**ჲ** (შდრ.: Климов 1962, 29-45; ЭСКЯ, 100). სვანურში ეს მორფემა მხოლოდ გადმონაშთის სახითაა შემორჩენილი.

***-ი** სუფიქსი აღდგება სახელობითი ბრუნვის ნიშნად საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე (შდრ.: ЭСКЯ, 100).

***-ია**

ქართ. **-ია** (სიტყვათსაწარმოებელი სუფიქსი) ღელ-**ია**; ყორ-**ია**; კაც-**ია**; კალ-**ია** ...

მეგრ. **-ია** (სიტყვათსაწარმოებელი სუფიქსი) ტობ-**ია**; სკა-**ია**; უმფ-**ია** ...

ქართულ **-ია** მაწარმოებელს შეიძლება შეესატყვისებოდეს მეგრული **-ია**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987b, 13; 20; 21; Fähnrich 1998b, 105).

***-ით**

ქართ. **-ით**/**-ჲთ** (მოქმედებითი ბრუნვის ნიშანი) კაც-**ით**; წყარო-**ჲთ** ასია-**ჲთ** ...

მეგრ. -(**ი**)**თ**/-**თ** (მოქმედებითი ბრუნვის ნიშანი) ბირცხა-**თ**-ი «ფრჩხილით»; კოჩ-ი-**თ**-ი «კაცით» ...

ლაზ. -**თ** (მოქმედებითი ბრუნვის ნიშანი) ბუცხა-**თ**-ე «ფრჩხილით»; კოჩ-ი-**თ**-ე «კაცით» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: შეურაცხ-გიყოფიეს სიტყუაჲ ღმრთისაჲ მოძღურებ**ით**ა თქუენ**ით**ა, მრკ. 7,13 C; იყო ვინმე მუნ დედაკაცი, რომელი იყო წყარო**ჲთ**ა სისხლისა**ჲთ**ა გუემულ ათორმეტ წელ, მრკ. 5,25 და სხვ.

ძველ ქართულში **-ით** და **-ჲთ** პოზიციურად შეპირობებული ალომორფებია. ახალ ქართულში **-ჲთ**>**-თ** (წყარო-**ჲთ**-ა>წყარო-**თ**-ი და სხვ.).

ქართულ **-ით** სუფიქსს შეესატყვისება მეგრული **-თ** და ლაზური **-თ** (მეგრულსა და ლაზურში **ი** მოკვეცილია იმის გამო, რომ სახელობითის ფუძე ყოველთვის ხმოვანზე ბოლოვდება; იხ. ჩიქობავა 1936, 49-50). მეგრულის **-ი** (**-თ-ი**), ისე როგორც ლაზურის **-ე** (-თ-ე) ქართულის სავრცობი ხმოვნის მორფოლოგიური ექვივალენტი ჩანს.

მეგრულისა და ლაზურის ფორმები გ. როზენმა შეაპირისპირა (Rosen 1847, 409); ქართულისა და ლაზურისა — ფრ. ბოპმა (Bopp 1846, 268). ***-ით** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 101).

***-ილ**

ქართ. **-ილ** (სახელზმნური სუფიქსი) წერ-**ილ**-ი; ტირ-**ილ**-ი; დუმ-**ილ**-ი ...

მეგრ. **-ირ** (სახელზმნური სუფიქსი) კიბ-**ირ**-ი «კბილი»; მქ-**ირ**-ი «ფქვილი»; ყიდ-**ირ**-ი «ყიდვა»; კითხ-**ირ**-ი «კითხვა» ...

ლაზ. **-ირ** (სახელზმნური სუფიქსი) კიბ-**ირ**-ი «კბილი»

გვხვდება ძველ ქართულში: ჯერ-არს აღსრულებად ყოველივე წერ**ილ**ი, ლ. 24,44; უღელი ჩემი ტკბ**ილ** არს, მ. 11,30; მუნ იყოს ტირ**ილ**ი, მ. 8,12; 13,42 და სხვ.

ქართულ **-ილ** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **-ირ** და ლაზური **-ირ**.

სვანური შესატყვისი დაძებნილი არაა.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირეს გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 217) და გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 101). ***-ილ**

არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 101; Klimov 1998, 81).

***-ინ**

ქართ. **-ინ/-ნ** (სიტყვათსაწარმოებელი სუფიქსი) აწ-**ინ**-დელ-ი; დღე-**ინ**-დელ-ი/დღე-**ნ**-დელ-ი ...

ლაზ. **-ინ** (სიტყვათსაწარმოებელი სუფიქსი) ლუმჯ-**ინ**-ერ-ი «საღამონდელი»; ჭუმ-**ინ**-ერ-ი «ხვალინდელი»; აწ-**ინ**-ერ-ი «ახლანდელი» ...

სვან. **-ინ** (სიტყვათსაწარმოებელი სუფიქსი) ხუ̂ა-**ინ** «ხშირად»; ჯუ̂-**ინ**-ელ «ძველი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: აღთქუმაჲ აქუს **აწინდელისა** ცხოვრებისაჲ და მერმისაჲ, I ტიმ. მიმართ 4,8; დადვა იოსებ ესე ბრძანებაჲ ქუეყანასა ეგჳპტისასა ვიდრე **დღწნდელად** დღედმდე, შესაქმ. 47,26 O; განხითქუა სიტყუაჲ ესე ჰურიათა შორის ვიდრე **დღენდელად** დღედმდე, მ. 28,15 L; (ხანმ.); ამისთჳს ერქუა აგარაკსა მას აგარაკ სისხლის **მოდღენდელად** დღემდის, მ. 27,28 C და სხვ.

ქართული **-ინ/-ნ** სუფიქსის კანონზომიერი შესატყვისებია ლაზური **-ინ** და სვანური **-ინ** (ჲურ-**ინ** «ორგზის»; ჯუ̂**ინ**ელ<*ჯუ̂ელ-**ინ** და სხვ.). ჩანს, **-ინ/-ნ** სუფიქსი ზმნისართულ ფორმებს აწარმოებდა.

***ისლ-**

ქართ. **ისლ-** **ისლ**-ი

მეგრ. **ისირ-/ლისირ-** **ისირ**-ი/**ლისირ**-ი «ისლი»

ლაზ. **ისირ-**. **ისირ**-ი «ისლი»

ჯერჯერობით არ არის გამოვლენილი ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში.

ქართულ **ისლ-** (<***ისლ̥**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ისირ-** (**ლისირ-** ფორმაში **ლ** განვითარებულია; შდრ.: ეკალ- >**ლ**ეკალ-; უბე : **ლ**უბა და სხვ.) და ლაზური **ისირ**-. მეგრული და ლაზური ფორმებისათვის ამოსავალია ***ისრ̥**- (***ლ̥** სონანტის რეფლექსებისათვის მეგრულსა და ლაზურში იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 78-84).

სვანური **ისრ** («ისლი») მეგრულიდან ჩანს ნასესხები. ასევე ზანიზმია გურულის **ისრი** (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 84).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 109); ლაზური შესატყვისი მოიხმო ს. ჟღენტმა (ჟღენ-

ტი 1950, 61). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ისლ-** არქეტიპი აღადგინეს გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 102), თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 340).

***-ისⱼ**

ქართ. **-ის/-ჲს** (ნათესაობითი ბრუნვის ნიშანი) **-ის-ა/-ჲს-ა; -ის-ა(დ)/-ჲს-ა(დ)**

მეგრ. **-შ** (ნათესაობითი ბრუნვის ნიშანი) **-შ; -შ-ა; -შ-ო(თ)**

ლაზ. **-შ** (ნათესაობითი ბრუნვის ნიშანი) **-შ; -შ-ა; -შ-ოთ**

სვან. **-იშ** (ნათესაობითი ბრუნვის ნიშანი) **-იშ; -იშ-დ**

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: სანთელი გუამი**ს**აჲ არს თუალი, მ. 6,22; ვერ ჴელ-ეწიფების ღმრთი**ს**ა მონება და მამონა**ჲს**ა, მ. 6,24 და სხვ.

ძველ ქართულში **-ის-ა** აწარმოებს **ნ**ანათესაობითარ მიმართულებით**ს**: მოიქცა ერი**ს**ა მის, მრკ. 5,30 DE და სხვ. უფრო იშვიათად **-ის-ად /-ის-ა** გვხვდება ნანათესაობითარი დანიშნულებითის მაწარმოებლად: ვქ**მნ**ეთ სამი ტალავარი: ერთი შენდად, ერთი მოს**ეს**ად, ერთი ელია**ჲსად**, **მ. 17,4; იყიდეთ თავისა** თქუენ**ისა** ზეთი, მ. 25,9 D; ვიშენოთ თავ**ისა** ჩუე**ნისა გოდოლი**, ესაია 9,9 და სხვ. (იხ. გიგინეიშვილი, სარჯველაძე **1978, 127-133).**

**ქართულ -ის** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **–შ (<*-იშ)**, ლაზური **-შ** (<***-იშ**) და სვანური **-იშ**. ქართულ მიმართულებითის **-ის-ა** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **-შ-ა** (<***-იშ-ა**) და ლაზური **-შ-ა** (<***-იშ-ა**), რაც საშუალებას გვაძ-ლევს ქართულ-ზანურის დონისათვის ნათესაობით-მიმართულებითი ბრუნვის ნიშნად ***-ისⱼ-ა** ვივარაუდოთ (თოფურია 1937a, 180; ЭСКЯ, 103).

ნანათესაობითარი დანიშნულებითის **-ის-ად/-ის-ა** სუფიქსის ზუსტი ფონემური და ფუნქციური შესატყვისია მეგრული **-შ-ო(თ)** (<***-იშ-ოთ**) და ლაზური **-შ-ოთ** (<***-იშ-ოთ**). ამ ფორმებს, როგორც ჩანს, უკავშირდება აგრეთვე სვანური **-იშ-დ** (ЭСКЯ, 103).

ქართველური ენების მასალა შეაპირისპირეს გ. როზენმა (Rosen 1847, 409; 420), ფრ. ბოპმა (Bopp 1846, 264-265), არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1936, 52), ვ. თოფურიამ (თოფურია 1937a, 180), გ. კლიმოვმა (Климов 1962, 96) და სხვებმა. გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***-ისⱼ**, ***-ისⱼ-დ**, ხოლო ქარ-

თულ-ზანური ერთიანობის დონისათვის — ***-ისჯა** არქეტიპები (ЭСКЯ, 103).

***იფქლ-**

ქართ. **იფქლ-** **იფქლ**-ი «ხორბალი»

მეგრ. **ირქ-** **ირქ**-ი «ხორბალი»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: თჳსით თავით ქუეყანაჲ ნაყოფსა გამოიღებნ, პირველად წუელი, მერმე თავი და ... **იფქლი** თავსა მას შინა, მრკ. 4,28 (ხანმ.); **იფქლი** და ასლი არა იგუემა, რამეთუ მცხუედ იყო, გამოსლვ. 9,32 O; გედეონ, ძე მისი, კუერთხვიდა **იფქლვილსა** საწნეხელსა შინა, მსაჯ. 6,11 (გელ.); იყვნეს დღენი იგი **იფქლისმკისანი**, II მეფ. 24,14 O; ყოველნი ველნი და **საიფქლენი** და სამწყსონი ჩუენნი და მროწეულნი და ყოველნი ბანაკნი ანგროვანთა ჩუენთანი **წინაშე** შენსა არიან და იჴმიე იგი, ივდით 3,3 O და სხვ.

ქართულ **იფქლ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ირქ-** (<***იფქრ-** **ფ**-ს დაკარგვისა და მეტათეზისის შედეგად). გ. კლიმოვის აზრით, **იფქლ-** უკავშირდება ***ფქაჳ-/ფქჳ-** ძირს (Klimov 1998, 83).

მასალა ი. ყიფშიძემ შეაპირისპირა (Кипшидзе 1914, 249). ***იფქლ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 104).

***იფხ-**

ქართ. **იფხ-/-იმხ-** **იფხ**-ლ-ა/-**იმხ**-ლ-ა

ლაზ- **იმხ-** **ლიმხ**-ონ-ა/**ლიმხ**-უნ-ა «გვიმრის სახეობა»

სვან. **იფხ-** **იფხ** «გვიმრა»

სულხან-საბას ლექსიკონში ნათქვამია «**იფხლი** გვიმრა».

ქართულ **იფხ-/იმხ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **იმხ-** (**ლიმხონა-/ლიმხუნა-** ფორმათა ანლაუტში **ლ** განვითარებულია) და სვანური **იფხ-**. სვანური **იფხ** (სოფლის სახელწოდება მესტიის რაიონში) ამავე ძირს უნდა უკავშირდებოდეს (შდრ.: **გვიმბალაური<გვიმრალ-ა-ურ-ი** — სოფლის სახელწოდება ლანჩხუთის რაიონში).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირეს ნ. ქუთელიამ (ქუთელია 1986, 78) და ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 34; შდრ.: ოსიძე, 1987, 31).

***იხჳ-**

ქართ. **იხვ-** **იხვ**-ი; **ხვ**-ირ-იკ-ა „გარეული იხვის სახეობა"

მეგრ. **იხვ-** **იხვ**-ინჯ-ა «გარეული იხვის სახეობა»

ქართული ***იხვ-ირ-** ფუძის კანონზომიერი მეგრული შესატყვისი უნდა იყოს **იხვ-ინჯ-** ფუძე, რომელიც იმერულშია შემონახული და ზანიზმია (შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4).

მასალა შეაპირისპირა გ. როგავამ (როგავა 1966, 233-235).

# კ

***კად**

ქართ. **კედ-** **კედ**-ელ-ი

მეგრ. **კიდ-/კჷდ-** გო-**კიდ**-უ «გატიხრა»; **კჷდ**-ალ-ა «კედელი»; **კიდ**-ა «id.»; **კიდ**-ა-ჭი (<***კიდ**-ა-შ-ჭია) «ბაღლინჯო» (სიტყვა-სიტყვით: «კედლის ჭია») ...

ლაზ. **კოდ-/კიდ-** ო-**კოდ-უ**/ო-**კიდ**-უ «შენება»; **კოდ**-უმ-ს «აშენებს»; დო-**კოდ**-უ «ააგო»; ი-**კოდ**-ე-ნ «აიგება»; **კოდ**-ა/**კიდ**-ა «კედელი»; მ-**კიდ**-ალ-ე «მშენებელი» ...

**კედელ-** გვხვდება ძველ ქართულში: მიიქცია ეზეკია პირი თჳსი **კედლად**, IV მეფ. 20,2 O; დაბირსა მოაქმნა **კედლისკედელი** გარემო **კედელთა** მათ, III მეფ. 6,5 J; იგი, ვითარცა კაცისმკლველი, ანუ **კედლისმთხრელი** წინაშე დალიჭსა სამსჯავროჲსასა მდგომარე, A-689 226r,13-15b და სხვ.

პირიანი ზმნა არ გვხვდება ძველ ქართულში, მაგრამ, როგორც გვიჩვენებს მეგრულ და ლაზურ ფორმებთან შედარება, **კედ-ელ-** მიმღეობა უნდა იყოს (შდრ.: **გრძ-ელ-**, **ვრც-ელ-**, **ცხ-ელ-** ...). ჩანს, **კედ-ელ-** <***კად-ელ-** (ასიმილაციის შედეგად).

***კად-** ზმნურ ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **კოდ-** (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 159; **კიდ-** ვარიანტი **კოდ**-ისგანაა მიღებული) და მეგრული **კიდ-/კჷდ-** (<**კოდ-**). ლაზურში დასტურდება **კოდ-** ძირისაგან ნაწარმოები პირიანი ფორმები, აგრეთვე მიმღეობები.

ქართულ **კედ-ელ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კიდ-ალ-/კჷდ-ალ-** ფუძე (შესატყვისობისათვის ქართ. **ე** : მეგრ. **ი** ლაზ. **ი** იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

ამ ძირის სარწმუნო სვანური შესატყვისი არ ჩანს (Fähnrich 1982, 37-38).

ქართული და მეგრული ენების მონაცემები პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, X, 102; იხ. აგრეთვე თოფურია 1930, 303); ლაზურის მასალა მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 294). ***კად-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 159; შდრ.: ЭСКЯ, 107; Klimov 1998, 88).

***კაჳ-**

ქართ. **კავ-** და-**კავ**-ებ-ა; შე-**კავ**-ებ-ა; ი-**კავ**-ებ-ს; და-ა-**კავ**-ა ...

სვან. **კაჳ-/კჳ-** ლი-**კჳ**-ენ-ი «დაჭერა; დაკავება»; ხჳ-ა-**კჳ**-ენ-ი «ვიჭერ»; ვუკრძალავ»; ჩ-ოთ-**კჳ̈** «დავაკავე»; ლგ-**კჳ̈** «დაკავებული»; მუ-**კჳ**-ენ-ი «დამკავებელი» ...

სულხან-საბა თავის ლექსიკონში მიუთითებს: «**დაკავებას** უჴმობენ გურიულნი დაჭერას». იქვე **დაკავება** სიტყვის სხვა მნიშვნელობაც არის მოცემული: «ქორის მახე საფექე».

ქართული **კავ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **კჳ̈-/კჳ-**.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1984, 43).

***კაკ-**

ქართ. **კაკ-** **კაკ**-ვ-ი; მო-**კაკ**-ვ-ა; მო-**კაკ**-ულ-ი; **კაკ**-უტ-ა-ჲ «მოკაუჭებული ჯოხი» ...

მეგრ. [**კონკ-**]

ლაზ. **კოკ-/კუკ-** **კოკ**-ა «კაკვი»; **კოკ**-არ-ი/**კუკ**-არ-ი «კაკვი; გუთნის ნაწილი»; **კოკ**-ან-ელ-ი/**კოკ**-ალ-ენ-ელ-ი «გრძელი კაკვი» ...

გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**კაკჳ** მოკაკული». ქართული ენის დასავლურ დიალექტებში იხმარება: **კაკ**-ვ-ი; **კაკ**-ვ-ინ-ა «დახვეული; ხუჭუჭა»; **კაკ**-ულ-ა-ჲ «წელში მოხრილი» და სხვ. (იხ. ღლონტი 1974, 266-267).

ქართულ **კაკ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **კოკ-**.

ქართული **კაკ-** ძირის კანონზომიერი ექვივალენტი **კოკ-** უნდა არსებულიყო მეგრულშიც. ამას მოწმობს სვანური **კონკ-**, რომელიც მეგრულიდან არის ნასესხები: ი-**კონკ**-ა̈ლ «მოხრილი დადის»; ი-**კონკ**-ალ «მოხრილი დადიოდა» ...

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 19).

***კაკაბ-**

ქართ. **კაკაბ-** **კაკაბ**-ი

მეგრ. **კოკობ-** **კოკობ**-ე «კაკაბი»

გვხვდება ძველ ქართულში: ჴმა-ყო **კაკაბმან** და შეიკრიბნა მართუ-ნი, იერ. 17,11 OJ; არიან მრავალნი სიმრავლისმოყუარენი, ვითარცა-სახედ ტრედნი და მწერონი და შაშუნი და **კაკაბნი**, ექუს. დღეთ. (აბ.) 112,1-3; **კაკაბი** მზაკუვარ არს და მოშურნე, იქვე 112,20-21.

ქართული **კაკაბ-** ძირის ზუსტი ფონემური შესატყვისია მეგრული **კოკობ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 117). ***კაკაბ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 105; Klimov 1998, 85).

***კალ-**

ქართ. **კალ-/მკალ-** **კალ**-ია; **მკალ**-ი

მეგრ. **კოლ-** **კოლ**-ი «კალია»

ლაზ. **კოლ-/ნკოლ-** **კოლ**-ი/**ნკოლ**-ი «კალია»

**დასტურდება** ძველ ქართულში: თქუა, და მოჴდა **მკალი** და ბუზი, **რომლისა არა იყო რიცხჳ**, ფსალმ. 104,34; ნეშტი იგი ჭირისაჲ შეჭამა **მკალმან**, და ნეშტი იგი **მკლისაჲ** შეჭამა ბუზუმან, იოველ 1,4 J; მოწე-ულითა შემოსილსა შჯულსა დაუდებს უდაბნოჲსა მავალი იგი და **ძლავრთა მათ** და კაცთა და ქალაქისუფალსა მას **მკალისმჭამელი** იგი და თაფლისა ველურისაჲ, სინ. მრავალთ. 208,4-6 და სხვ.

ქართულ **კალ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კოლ-** და ლაზური **კოლ-** (**ნკოლ-** ფორმის ანლაუტში **ნ** განვითარებულია, იხ. ჩიქობავა 1938, 113). როგორც მეგრული და ლაზური ფორმების ქართულთან შედარება გვიჩვენებს, ქართულის ანლაუტში **მ** განვითარებულია (გუდავა 1960, 122).

ქართული და მეგრული ძირები შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, V); ლაზური ექვივალენტი არნ. ჩიქობავამ გამოავლინა (ჩიქობავა 1938, 113). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მკალ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 135; Klimov 1998, 122).

***კაპ-**

ქართ. **კაპ-** ნი-**კაპ**-ი; **კაპ**-უნ-ი

სვან. **კაპ-/კპ-** ნი-**კპ**-ა/ნი-**პკ**-ა «ნიკაპი»; **კაპ**-რა̈-ჲ «ყბა»

ძველ ქართულში დასტურდება **ნიკაფსა** (მიცემითი ბრუნვის ფორმა, მიღებული ასიმილაციით: **ნიკაპსა**>**ნიკაფსა**; შდრ.: **კაპ**-უნ-ი, Klimov 1998, 85): არა ცრემლნი იგი ქურივისანი დამოსდიედ **ნიკაფსა** მისსა, ისუ ზირ. 32,18 O; ხოლო ნეტარი იგი ანატოლე ავჯანდა ექმნა წმიდასა ანდრიანეს, აღუდგა ჴელი **ნიკაფსა** მისსა და ეგრე მიჰყვანდა, ანდრიანეს და ანატოლეს წამ. 219,27-30.

ქართულ **კაპ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **კაპ-/კპ-**.

ამ ძირის მეგრული და ლაზური ექვივალენტები გამოვლენილი არ არის.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 294; იხ. აგრეთვე Марр 1912a, 16). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***კაპ-/კპ-** (Klimov 1998, 85) და ***ნი-კაპ-** (ЭСКЯ, 148; Klimov 1998, 142) არქეტიპები.

***კაპ-**

ქართ. **კაპ-** **კაპ**-ი «ჯოხი»; ორ-**კაპ**-ა «ორად გაყოფილი ჯოხი»

მეგრ. **კოპ-** **კოპ**-ულ-ი «ისარი»

სვან **კა̈პ-** **კა̈პ** «სარი; სვეტი»

არ არის დადასტურებული ძველ ქართულში. გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**კაპი** ამონაკვეთი რტო, მოგრძე მოჭედილი».

ქართულ **კაპ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კოპ-** და სვანური **კა̈პ**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 342; Fähnrich 1980a, 179).

***კაპ-**

ქართ. **კაპ-** **კაპ-ი** «ამონაკვეთი რტო; მოგრძედ მოკვეთილი» (საბა)

სვან. **კაპ-** ლი-**კაპ**-ი «გამოთლა; გამოჭრა; ამოკვეთა»

დასტურდება საბას ლექსიკონში.

ქართულ **კაპ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **კაპ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 34).

***კარ-/კრ-**

ქართ. **კარ-/კრ-** **კარ**-ი; მე-**კარ**-ე/მე-**კრ**-ე ...

სვან. **კარ-/კრ-** ლი-**კრ**-ე «გაღება»; ა-**კრ**-ე «აღებს»; ჩუ̂ად-**კარ**-ე «გაალო»; მგ-**კრ**-ე «გამღები»; ლა-**კრ**-ა̈რ «გასაღები» ...

გვხვდება ძველ ქართულში: შეხუაბთ ესე **კარი**, ბოლნ. II წარწ.; შეემოსა სამოსელი **კარედი**, Ath.-25 117r,1-2a; **მეკარე** იგი მისი, რო-

მელ სცვიდა **კართა,** მირულებულ იყო მასცა, II მეფ. 4,6 O; და გამოვიდა **მეკრე,** Jer.-140 177v და სხვ.

ქართულ **კარ-/კრ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **კარ-/კრ-.**

მეგრული და ლაზური შესატყვისები ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1979, 268).

***კარ-/კრ-**

ქართ. **კარ-/კრ-** ვ-**კრ**-ავ; შე-ვ-**კარ**; **კრ**-ვ-ა; **კრ**-ულ-ი ...

მეგრ. **კირ-/კგრ-** დო-**კირ**-უ «შეკრა»; **კირ**-უნ-ს «კრავს»; **კირ**-უ-ა/**კგრ**-უ-ა «კვრა»; **კირ**-ილ-ი «შეკრული»; ო-**კირ**-ალ-ი «შეკვრა (ფუთა»)...

ლაზ. **კორ-/კირ-** ო-**კორ**-უ «შეკვრა»; ბ-**კორ**-უმ «ვკრავ»; დო-**კირ**-უ «შეკრა»; დო-**კორ**-უმ-ან «შეკრავენ»; ნ-ო-**კორ**-ს/ნ-ო-**კირ**-ს «აბია»; ქო-გვ-ა-**კირ**-უ შემოეხვია»; **კორ**-ელ-ი «შეკრული» ...

**კარ-/კრ-** ძირისაგან ნაწარმოები ფორმები დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: მეგონა მე, ვითარმედ თქუენ **ჰკრევდით მჭელეულთა შორის** ველსა, შესაქმ. 37,7 O; თქუენ აღხდეგით და **საკრველითა შეჰკართ** იგი, აპოკრ. მოციქ. 390,21 (ხანმ.); ამათ რვათაჲვე **შეკრვაჲ** ბრძანა და წარცემაჲ ტფილისს, ევსტ. მცხეთ. 32,22; იხილა **შეკრული** იგი ვეცხლი თჳსი, რამეთუ იდვა ზედაკერძო ძაძასა მისსა, შესაქმ. 42,27 O და სხვ.

ქართულ **კარ-/კრ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **კორ-** (ხოფური დიალექტის **კირ-**<***კურ-**<**კორ-**) და მეგრული **კირ-** (<***კურ-**<***კორ-**, იხ. ჩიქობავა 1938, 295).

ამ ძირის სარწმუნო სვანური ექვივალენტი გამოვლენილი არაა (შდრ.: Klimov 1998, 86).

ქართულისა და მეგრულის მონაცემები შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII 106); ლაზურისა და ქართულისა – გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 125). გ. კლიმოვი ***კარ-/კრ-** არქეტიპს ადრე აღადგენდა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 106). უკანასკნელ ხანს მან იგივე არქეტიპი აღადგინა საერთოქართველური ერთიანობის ხანისათვის (Klimov 1998, 86).

***კარ-/კრ-**

ქართ. **კრ-** **კრ**-ვ-ა; ვ-**კრ**-ავ; და-ვ-**კარ**-ი ...

ლაზ. **კორ-/კირ-** ო-**კორ**-უ/ო-**ნკორ**-უ «დარტყმა»; გჲ-ო-**კირ**-უ «დაარტყა»; ვ-**კირ**-უფ «ვარტყამ»; ე-**კორ**-უ «დარტყმა (ზემოდან ქვემოთკენ) ...

გვხვდება ძველ ქართულში: სენაკი ესე სამჭედლოჲ არს, ერთსა უროსა **ჰკრევდი**, A-1105 101v.

ქართულ **კარ-/კრ-** ძირს შეესატყვისება ლაზური **კორ-** (**ნკორ-** ფორმაში **ნ** განვითარებულია; **კირ-**<***კურ-**<**კორ-**).

ქართული და ლაზური ენების მონაცემები შეაპირისპირეს მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 242) და გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 86).

***კარკაც-**

ქართ. **კარკაც-** **კარკაც**-ი

მეგრ. **კორკოც-** **კორკოც**-ე «ძლიერი ხველება»

სვან. **კარკჷც-** **კარკჷც**-ე «კაკანებს»; ლი-**კარკჷც**-ე «კაკანი»

ქართული ენის დიალექტებში (იმერული, გურული) გვხვდება **კარკაც**-ი «გადაჭარბებული სიცილი; ხმამაღალი კისკისი».

ქართული **კარკაც-** ძირს შეიძლება შეესატყვისებოდეს მეგრული **კორკოც-** (გასათვალისწინებელია სემანტიკური სხვაობა) და სვანური **კარკჷც-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 226); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c). საფიქრებელია, ***კარკაც-** რედუპლიკაციის შედეგად იყოს მიღებული.

***კაფ-**

ქართ. **კაფ-** **კაფ**-ა; **კაფ**-ვ-ა ...

სვან. **კაფ-** ლი-**კაფ**-ი «ამოჭრა; ამოკვეთა»

გვხვდება ძველ ქართულში: მივიდეთ იორდანედ და **ვიკაფოთ** კაცად-კაცადმან თითოჲ მოსელი, IV მეფ. 6,2 O; შენ უწყი, რომელ არა ვინ არს აქა მეცნიერ **კაფასა** ძელისასა, III მეფ. 5,6 J; ცულოსანნი მოუჴდენ მას, ვითარცა **მკაფელნი** ხისანი, **მოკაფეთ** მაღნარი მისი, — იტყჳს უფალი ღმერთი, იერ. 46,23 OJ და სხვ.

ქართულ **კაფ-** ძირს შეესატყვისება სვანური **კაფ-**.

მეგრული და ლაზური შესატყვისები ჯერჯერობით უცნობია.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 34).

***კაც-**

ქართ. **კაც-** **კაც**-ი «კაცი; ქმარი»

მეგრ. **კოჩ-** **კოჩ**-ი «კაცი; ქმარი»

ლაზ. **კოჩ-** **კოჩ**-ი «კაცი; ქმარი»; **კოჩ**-ონ-ი **კოჩ**-ი «კაცური კაცი»

სვან. **ჭäშ-/ჭშ-** **ჭäშ** «ქმარი»; **ჭäშ**-ჲაქ/ლე-**ჭშ**-გრ-ი «საქმრო»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ორ **კაც** ზედამოხადგეს მათ სამოსლითა ელვარჩთა, ლ. 24,4 L; რომელი ხიყო **კაცი** წინაწარმეტყუელ, ლ. 24,19 L; შენ რასა იტყჳ თავისა თჳსისათჳს, უბადრუკაო **კაცაო**? Jer.-37 86v,17-18a; ყოველნი მოსწყდენ **კაცადი** უმართლოებათა შინა მისთა, ეზეკ. 7,16 (გელ.); წარვიდეს ყოველნი აღწერად **კაცად-კაცადი** თჳსსა ქალაქსა, ლ. 2,3 (ხანმ.); ღმრთისა მამისა სიტყუამან ჴორცნი შემოსად და სრული **კაცებაჲ** ჯერ-იჩინა მისგან, სინ. მრავალთ. 8,24-25; არა თუ წარმოჩინებით **კაცობისაგან** იქმნა იგი ღმერთ, სინ. მრავალთ. 31,19-20 და სხვ.

ამ სიტყვას ძველ ქართულშივე ჰქონდა «ქმრის, საქმროს» მნიშვნელობა: თთუესა მეექუსესა მოივლინა გაბრიელ ანგელოზი ღმრთისა მიერ ქალაქსა გალილეველთასა, რომელსა სახელი ერქუა ნაზარეთ, ქალწულისა, განთხოვილისა **კაცსა**, რომელსა სახელი ერქუა იოსეფ, ლ. 1,26-27 C; შდრ.: **ქმარსა** DE (იხ. აბულაძე 1973, 193).

ძველსა და ახალ ქართულში ამ ძირისაგან მრავალი ფუძე იწარმოება.

ქართულ **კაც-** (<***კაც**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კოჩ-**, ლაზური **კოჩ-** და სვანური **ჭäშ-** (***ც**>**ჩ**>**შ** და **კ**>**ჭ** პროცესებისათვის იხ. გამყრელიძე 1968, 11-12).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების ფორმები ერთმანეთთან გ. როზენმა დააკავშირა (Rosen 1845, 30); ნ. მარმა გამოავლინა სვანური ექვივალენტი (Марр 1914, 51). ***კაც-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 106; Klimov 1998, 86).

***კბ-**

ქართ. **კბ-** **კბ**-ენ-ა; **კბ**-ეჩ-ა; **კბ**-ილ-ი ...

მეგრ. **კიბ-/კჷბ-** **კიბ**-ირ-ან-ს «ჰკბენს»; დო-**კიბ**-ირ-უ «უკბინა»; **კიბ**-ირ-ი/**კჷბ**-ირ-ი «კბილი»; **კიბ**-ირ-მოჭკადილი «თაგვი (სიტყვასიტყვით: კბილმოჭედილი)» ...

ლაზ. **კიბ-** ო-**კიბ**-ინ-უ «კბენა»; გჲა-**კიბ**-ინ-ს «ჰკბენს»; **კიბ**-ირ-ი «კბილი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: და იყოს დან გუელ გზასა ზედა, მზირად მჯდომარჱ ალაგთა, და **უკბენდეს** ტერფთა ცხენთასა, შესაქმ. 49,17 O; მათ მკალთაჲ და მწერთაჲ მოჰსრვიდა **კბენაჲ**, სიბრძ. 16,9 O; ყოველმან **კბენილმან**, რომელმან იხილოს იგი, ცხონდეს, რიცხუთა 21,8 (მცხეთ.); მუნ ხიყოს ტირილი თუალთაჲ და ღრჭენაჲ **კბილთაჲ**, მ. 13,50 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **კბ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **კიბ-** და ლაზური **კიბ-** (ძნელი სათქმელია, **ი** თავდაპირველია, თუ **კბ** აქცესიური კომპლექსის გასათიშავად განვითარებული). ქართული **კბ-ენ-/კბ-ინ-** ფუძის კანონზომიერი შესატყვისია ლაზური **კბ-ინ-**, ხოლო ქართული **კბ-ილ-** ფუძისა (ვნებითი გვარის მიმღეობა) — მეგრული **კიბ-ირ-** და ლაზური **კიბ-ირ-** (ლაზურის სხვა ვარიანტები: **კიბრ-**, **კირბ-**, **ჭიბრ-** **კიბირ-**ისაგან გამოიყვანებიან, ჩიქობავა 1938, 54; ЭСКЯ, 107).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მონაცემები შეაპირისპირეს მ. ბროსემ (Brosset 1849, 74), მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 294), გ. დეეტერსმა (Deeters 1926, 52), არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 54; 291). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა ***კბ-** (Klimov 1998, 87), ***კბ-ენ-/კბ-ინ-** (Klimov 1998, 87; შდრ.: ЭСКЯ, 106-107) და ***კბ-ილ-** (ЭСКЯ, 107; Klimov 1998, 87) არქეტიპები. ი. მელიქიშვილის ვარაუდით, უმჯობესია ***კიბ-** არქეტიპის აღდგენა (Melikischwili 1999).

***კედ-**

ქართ. **კიდ-** აღ-ი-**კიდ**-ებ-ს; აღ-**კიდ**-ებ-ა ...

მეგრ. **კიდ-/კინდ-** ხეშა ქი-**კიდ**-უ «ხელთ იგდო»; **კიდ**-აფ-ა/**კინდ**-აფ-ა «აკიდება»; ეკო-**კიდ**-ერ-ი «წაკიდება; ომი; ჩხუბი» ...

ლაზ. **კიდ-** ქო-მო-**კიდ**-უ «აჰკიდა»; გო-წო-**კიდ**-ეს «ჩამოკიდეს»; ო-კვა-**კიდ**-ეს «წაიკიდნენ»; ო-**კიდ**-უ «აკიდება»; გელა-**კიდ**-ონ-ი «ჩამოსაკიდებელი»; ო-კო-**კიდ**-უ/ო-კო-**კიდ**-ინ-უ «წაკიდება; ჩხუბი» ...

სვან. **კედ-/კა̈დ-/კიდ-/კდ-** ან-**კა̈დ**-ნ-ა «აიღებდა»; ი-**კედ** «იღებს»; ლი-**კედ** «აღება»; ჟა̈ნ-**კიდ** «აიღო»; ა̈-**ხ**-ი-**კდ** (ბქვ.) «id.»; **ხ**-ო-**კედ** «აცლის»; ჟ-ო-**ხ-კიდ** «მოაშორა» ...

გვხვდება ძველ ქართულში, სადაც ამ ძირისაგან ნაწარმოებ ფორმებს უკავშირდება როგორც «ჩამოკიდების (კიდების), მოჭიდების, დაკავშირების», ისე «აღების» მნიშვნელობები: ჰოვნა ორნი რტონი აღმოცენებულნი მას ზედა და **მოეკიდა**, ბალავარ. 36,33-35; მრავალნი დან-

თქმულ არიედ და რომელნიმე **მოკიდებულ** არიედ ნამუსრევსა რასმე ნავისასა, მამ. სწავლ. 117,17-18; აღიღო ერმან მან ცმელი იგი ვიდრე შესუარვადმდე თბისა მათისა, შეყოფილი სამოსლითა მათითა და **აღიკიდეს** ზურგსა მათსა, გამოსლვ. 12,34 O და სხვ.

ქართულ **კიდ-** ფორმას (საერთოქართველური ***კედ-** ძირის რედუქციის საფეხურს, შდრ.: **ჭედ-/ჭიდ-**; **ვედ-/ვიდ-** და სხვ.) კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კიდ-** (**კინდ-** ვარიანტში **ნ დ**-ს წინ განვითარებულია; წინაენისმიერ ხშულთა წინ მეგრულსა და ლაზურში **ნ**-ს ასიმილაციური განვითარების შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 92-98), ლაზური **კიდ-** და სვანური **კიდ-**.

სვანური **კედ-/კәდ-** ძირი გამოავლენს საერთოქართველური ზმნური ძირისათვის დამახასიათებელ აბლაუტურ მონაცვლეობას (აბლაუტის შესახებ საერთოქართველურში იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 179-325).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 192); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 292); სვანური — გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 112). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***კიდ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 112).

***კეთ-**

ქართ. **კეთ-** **კეთ**-ებ-ა; **კეთ**-ილ-ი; შე-**კეთ**-ებ-ა «შემატება» ...

მეგრ. **კათ-** **კათ**-უ-ა «შეგროვება»; დო-**კათ**-უ «შეაგროვა»; დი-ი-**კათ**-უ «შეგროვდა»; ქა-ა-**კათ**-უ «შეერია» ...

ლაზ. **კათ-** ო-**კათ**-უ «შერევა»; უ-**კათ**-ეფ-ან «ურევენ»; ქო-ბ-უ-**კათ**-ამ «გავურევ» ...

გვხვდება ძველ ქართულში: **მკეთა** უფალმან მე, მსაჯ. 17,31 (გელ.); არა თუ ძჳრსა ვიტყჳ წინაწარმეტყუელთათჳს, არამედ უფალსა მათსა უმეტჳსად ვადიდებთ, არცაღა მათსა ვსძაგებთ და ჩუენსა მას **განვაკეთებთ**, რამეთუ იგინიცა ჩუენივე არიან, არამედ მათითა მით ჩუენსა მას სარწმუნო ვჰყოფთ, სინ. მრავალთ. 163,1-4; კლარჯ. მრავალთ. 242,5-6; ანუ ყავთ ხჱ იგი **კეთილ** და ნაყოფიცა მისი **კეთილ**, მ. 12,33 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **კეთ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კათ-** და ლაზ. **კათ-**.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1911-1914, XI, 398). ***კეთ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 112).

***კეკ-**

ქართ. **კეკ-** **კეკ**-ვ-ა «ჩარტყმა; ჩაკვრა; არევა»; და-**კეკ**-ილ-ი «გაწეწილი»; **კეკ**-ვ-ელ-ა «მსხვილთავიანი ჯოხი, რომლითაც ფშვნიან სიმინდს» ...

მეგრ. **კაკ-** მ-ი-**კაკ**-უნ-ს «მინაყავს»; დო-**კაკ**-უ «დანაყა; დააკაკუნა»; **კაკ**-უ-ა «მატლის წეწვა»; **კაკ**-აფ-ი/**კაკ**-უ-ა «კაკუნი» ...

არ არის დამოწმებული ძველი ქართული ენის ძეგლებში. იხმარება დიალექტებში.

ქართულ **კეკ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კაკ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირეს ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 226) და კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 118; იხ. აგრეთვე Fähnrich 1980a, 179).

***კელ-**

ქართ. **კელ-** **კელ**-ობ-ს «კოჭლობს»; მ-**კელ**-ობ-ელ-ი «კოჭლი» ...

სვან. **კლ-/კილ-** ი-**კლ**-ი «კოჭლობს»; ი-**კლ**-უნ-ი «იკოჭლებს»; მ-**კლ**-ი «კოჭლი»; ლჾ-ჲ-**კილ** «იკოჭლა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ვითარცა წარვიდა ხილვაჲ იგი ღმრთისაჲ, იგი **კელობდა** ბარკლითა მით, შესაქმ. 32,32 O; **კელობად** იწყო დავით, I მეფ. 17,39 O; ხუმჯობეს არს შენდა შესლვად ცხოვრებასა **მკელობელისაჲ**, გინა უჴელოჲსაჲ, მ. 18,8 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **კელ-** ძირს შეესატყვისება სვანური **კლ-** (<***კელ-**).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 23). შესაძლოა, ეს ძირი უკავშირდებოდეს ***კელ-/კლ-** ძირს.

***კელ-/კლ-**

ქართ. **კელ-/კლ-** და-ვ-ა-**კელ**; და-**კლ**-ებ-ა; მ-ა-**კლ**-ს ...

მეგრ. **კალ-** გი-პ-**კალ**-იფ-ი «ხელცარიელი დავრჩი»; გო-**კალ**-იფ-ერ-ი «ხელცარიელი» ...

სვან. **კლ-** ხ-ო-**კლ**-ი «აკლია»; ლი-**კლ**-ი «დაკლება» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ეგე ყოველი დამიმარხავს სიყრმით ჩემითგან, რაჲღა **მაკლს** მე, მ. 19,20 (ხანმ.); ხუემსგავსენით ჩუენცა დედასა მკოდოვსა, რომელსა-იგი სიმშილითა **მოაკლდის** სძწ, ხანმ. მრავალთ. 8bv,10-14a; ნუუკუე ღმერთი ვარ მეა, რომელმან **დაგაკლო** შენ ნაყოფი მუცლისაჲ? შესაქმ. 30,2 O; არა არს **დაკლება** და შემატება, ისუ ზირ. 18,5 O და სხვ.

ქართულ **კელ-/კლ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კალ-** და სვანური **კლ-** (შდრ.: Schmidt 1962, 119).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 27).

***კენკ-**

ქართ. **კენკ-** **კენკ**-ავ-ს; **კენკ**-ვ-ა ...

მეგრ. **კანკ-** ვ-**კანკ**-უნ-ქ «ვღეჭავ»; **კანკ**-უ-ა «ღეჭვა»; ო-**კანკ**-ალ-ი «საღეჭი» ...

ლაზ. **კანკ-** ო-**კანკ**-უ «კეპვა; კაკუნი»; ბ-**კანკ**-უმ «ვაკაკუნებ»; ბ-**კანკ**-ი «დავაკაკუნე»; დო-**კანკ**-უ «დანაყა; დაკეპა; დააკაკუნა»; ი-**კანკ**-ე-ნ ო-**კანკ**-ონ-ი «უკაკუნებს სარეკელა»; ო-**კანკ**-ულ-ე «სარეკელა» ...

ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში ეს ძირი არ ჩანს. სულხან-საბა **კენკა** სიტყვას ასე განმარტავს: «ფრინველთაგან მარცულის ჭამა».

ქართულ **კენკ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კანკ-** და ლაზური **კანკ-**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1980a, 179; შდრ.: Schmidt 1962, 118; ЭСКЯ, 108). შესაძლოა ***კენკ-** ძირის ***კეკ-** ძირთან დაკავშირება.

***კეპ-**

ქართ. **კეპ-** **კეპ**-ვ-ა; და-**კეპ**-ვ-ა; და-**კეპ**-ილ-ი ...

მეგრ. **რკაპ-** **რკაპ**-უ-ა «წვრილად დაჭრა; დაკეპვა»; **რკაპ**-ილ-ი «წვრილად დაჭრილი»; დო-**რკაპ**-უნ-ს «წვრილად დაჭრის» ...

სვან **კჵპ-** ლი-**კჵპ**-ნ-ე «დაკეპვა»; ა-**კჵპ**-ნ-ე «კეპავს»; ჩუ̂ად-**კჵპ**-ნ-ე «დაკეპა»; ლჵ-**კჵპ**-ნ-ე «დაკეპილი» ...

ქართულ **კეპ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **რკაპ-** (**რ** ანლაუტში განვითარებულია) და სვანური **კჵპ-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 19); მეგრული ექვივალენტი რ. აბაშიამ გამოავლინა (აბაშია 1998c, 17).

***კერთ-/კრთ-**

ქართ. **კერთ-/კრთ-** გან-**კრთ**-ომ-ა «შეშინება»; **კრთ**-ებ-ი-ს «ეშინია»; გან-ჰ-**კერთ** «შეშინდი» ...

მეგრ. **კუთ-** ე-**კუთ**-უ «შეეკრა (სუნთქვა)»; ე-**კუთ**-ებ-უ-ნ «ეკვრის (სუნთქვა»); **კუთ**-უ-ა «შეკვრა (სუნთქვა)» ...

ლაზ. **მკუთ-** ე-**მკუთ**-ინ-უ «შეშინება; დაფრთხობა»; ე-**მკუთ**-უ «დაფრთხა»; ე-**მკუთ**-ინ-ერ-ი «დამფრთხალი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ჰურიანი **ჰკრთებოდეს** სიტყუასა მას, სახისა სიტყ. X,4; აწ დავადუმო ენაჲ ჩემი, **კრთომილი** ხლდომასა იოვანე ყრმისასა, კლარჯ. მრავალთ. 366,3-4; იხილეს ჭაბუკი ერთი მჯდომარჱ მარჯუენით კერძო, შემოსილი სამოსლითა სპეტაკითა და **განკრთეს**, მრკ. 16,5 (ხანმ.); **განკრთომით განჰკრთენ** და ქუეყანასა დასხდენ და შეშინდენ წარწყმედისათჳს შენისა, ეზეკ. 26,16 OJ და სხვ.

ქართულ **კრთ-** (<***კრ̥თ-**) ძირის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **კუთ-** და ლაზური **კუთ-** (<***კურთ-**<საერთოზან. ***კრ̥თ-**, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 97; 190). ლაზურის ანლაუტში **მ** განვითარებულია (ჩიქობავა 1938, 299). გურული **კუთვა** («კვნესა») ზანიზმი ჩანს.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მონაცემები შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 299). თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა აღადგინეს ***კერთ-/კრ̥თ-** არქეტიპი (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 90; შდრ.: ЭСКЯ, 115; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 174; Klimov 1998, 89).

***კერკეტ-**

ქართ. **კერკეტ-** **კერკეტ**-ი

მეგრ. **კირკიტ-** **კირკიტ**-ა «მაგარი»

ქართულ **კერკეტ-** ფუძეს შესაძლოა შეესატყვისებოდეს მეგრული **კირკიტ-** (დასაზუსტებელია ხმოვანთა მიმართების საკითხი).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 35).

***კეც-**

ქართ. **კეც-** **კეც**-ი «თიხა; კრამიტი; კეცი»

მეგრ. **კიც-/კჷც-** **კიც**-ი/**კჷც**-ი «თიხის კეცი»

ლაზ. **კიც-** **კიც**-ი «ქვის კეცი»

სვან. **კეც-** **კეც** «ქვევრი»

გვხვდება ძველ ქართულში: განჴმა, ვითარცა **კეცი**, ძალი ჩემი, ფსალმ. 21,16; ვითარცა ვინ განჰკერავნ **კეცსა**, ეგრე არს, რომელი ასწავებს უგუნურსა, ისუ ზირ. 22,7 O; პოვეს სახლი დიდი კამარედად დრეკილი საკურველთა და ზედა **კეცითა** დართული, მამ. ცხორებანი

71,41-42; მოართუეს მას ათი ტაბასტი, ათი ტერი და ათი ქუაბი, სიავი და ათი **კეცისჭური**, II მეფ. 17,27 O; მეკეცემან რაჟამს ქმნის **კეცისჭურჭელი** და შედგის იგი საცხობელსა, მამ. სწავლ. 309,33-34; აღდეგ და შთავედ შენ სახიდ **მეკეცისა** და მუნ გესმენ სიტყუანი ჩემნი, იერ. 18,2-3 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **კეც**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კიც**-, ლაზური **კიც**- (ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** პოზიციური შესატყვისობისათვის იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128) და სვანური **კეც**-.

ქართული და მეგრული ძირები შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 103); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 108); სვანური — ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36). ***კეც**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 108; Klimov 1998, 90).

***კეც̣**-

ქართ. **კეც**- **კეც**-ვ-ა; **კეც**-ავ-ს; შე-**კეც**-ილ-ი ...

მეგრ. **კიჩ**-/**კჷჩ**- **კიჩ**-უ-ა/**კჷჩ**-უ-ა «კეცა»; პ-**კჷჩ**-ჷნ-ქ «ვკეცავ»; დო-ბ-**კიჩ**-ჷ «დავკეცე»; დო-**კიჩ**-უ-ა «დაკეცვა»; დჷ-ნა-**კიჩ**-ი «დანაკეცავი» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ეგრევესახედ ბჭენი ტაძრისანი, ზღურბლნი **ოთხნაკეცად** ძელთაგან ღჳვისათა, III მეფ. 6,31 J; **ორკეცი** აქუს შესაძინელი, A-1105 89r; **ორკეცობაჲ** წესისაჲ, უფროჲს ყოვლისა, შურისაგან იქმნების კაცთა შორის, ბას. კეს. სწავლ. 86,6; **შეკეცენ** გუერდნი მისნი, ვიდრე იყოსღა ღრმა, ისუ ზირ. 30,12 O; სუდარი იგი, რომელ ხიყო თავსა მისსა, არა ტილოთა თანა მდებარჱ, არამედ თჳსაგან **შეკეცილი** ერთსა ადგილსა, ი. 20,7 C და სხვ.

ქართული **კეც**- (<***კეც̣**-) ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **კიჩ**- (**კჷჩ**-<**კიჩ**-; ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** პოზიციური შესატყვისობისათვის იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 110). ***კეც̣**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 108; Klimov 1998, 90).

***კეხ**-

ქართ. **კეხ**- **კეხ**-ვ-ა-ი «ნისკარტის ჩაკვრა» (ინგილ.); ჩა-ჰ-**კეხ**-ა «ჩაუნისკარტა» ...

ლაზ. **კჲხ**- **კახ**-ი «ბეღურა»

ქართული ენის ინგილოურ დიალექტში **კეხვაი** «ჩანისკარტებას; ნისკარტის ჩაკვრას» ნიშნავს. აშკარაა, **კეხვა** **კეხ-** ძირისაგან ნაწარმოები ნასახელარი ზმნაა.

ქართული **კეხ-** ძირის შესატყვისი შესაძლოა იყოს ლაზური **კახ**-ი «ბეღურა» («ნისკარტ-ა»>»ბეღურა»).

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1984, 43).

***კუად-**

ქართ. **კუდ-** **კუდ**-ი

მეგრ. **კუდ-** **კუდ**-ელ-ი «კუდი»; **კუდ**-ელ-ამ-ი «კუდიანი»

ლაზ. **კუდ-** **კუდ**-ელ-ი «კუდი»; **კუდ**-ელ-ონ-ი «კუდიანი»; უ-**კუდ**-ელ-ე «უკუდო»; **კუდ**-ელ-მაკასი «მერცხალი» ...

სვან. **კჴად-** ჰა-**კჴად**/ა-**კჴად**/ჰა-**კედ** «კუდი»

გვხვდება ძველ ქართულ ენაში: ვინ უპყრას ძაღლსა **კუდი**, იგავნი 26,17 O; ჴბოჲ ანუ თუ ცხოვარი, ყურკუეთილი, ანუ თუ **კუდმოკლე**, საკლველად ჰყო თავისა შენისა, ხოლო აღნათქუემად შენდა არა შეიწიროს, ლევ. 22,23 (მცხეთ.), AKB და სხვ.

ქართული **კუდ-** (<***კჴად-**) ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **კუდ-**, ლაზური **კუდ-** (მეგრული და ლაზური ფორმები წარმომდგარია საერთოზანური ***კჴოდ-** არქეტიპისაგან: ***კჴოდ-**>***კჴუდ-**>**კუდ-**) და სვანური **კჴად-** (სვანურში გვაქვს ფორმა, რომელიც ხმოვანს შეიცავს და კანონზომიერად ასახავს საერთოქართველურ არქეტიპს (შდრ.: თოფურია 1947, 455).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 30); ქართული და სვანური — მ. ჯანაშვილმა (Erckert 1895, 296); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 92). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***კუდ-** (ЭСКЯ, 117) და ***კუდ-**(//**კჴედ-**) არქეტიპები (Klimov 1998, 103).

***კჴალ-**

ქართ. **კუალ-** **კუალ**-ი; **კვალ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **კულ-** უ-**კულ**-ი «შემდეგ»; უ-**კულ**-იან-ი «უკანასკნელი»; უ-**კულ**-აშ-ი «უმცროსი»

ლაზ. **კულ-** ო-**კულ**-ე «შემდეგ»

გვხვდება ძველ ქართულში: ზღუასა ზედა არიან გზანი შენნი, ალაგნი შენნი — წყალთა ზედა მრავალთა, და **კუალნი** შენნი არა საცნაურ არიან, ფსალმ. 76,20; მოიკმო ბარაკმან ზაბულონი და ნეფთალიმი კადიდ, და

აღვიდეს **კუალისკუალ** მისსა ათნი ათასეულნი კაცთანი, და მის თანა დებორა, მსაჯ. 4,10 (გელ.) და სხვ.

ქართულ **კუალ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კულ-** და ლაზური **კულ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთო-ზანური ***კჷოლ-**>***კჷულ-** შდრ.: ***კუად-**).

მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1942, 24).

***კჷამ-/კუმ-**

ქართ. **კუამ-/კუმ-** **კუამ**-ლ-ი; **კუმ**-ოდ-ა; **კუმ**-ევ-ა; **კუმ**-ოლ-ა; სა-**კუმ**-ევ-ელ-ი; სა-რ-**კუმ**-ელ-ი; **კომ**-ლ-ი ...

მეგრ. **კუმ-** **კუმ**-ა «კვამლი»; ო-**კუმ**-აფ-უ «საკმეველი» ...

ლაზ. **კომ-/მკომ-** **კომ**-ა «კვამლი»; მე-ბ-უ-**მკომ**-ამ «მივუბოლებ» ...

სვან. **კჷჰმ-/კჷმ-** **კჷჰმ**-ე «ბოლავს»; ლი-**კჷჰმ**-ე «ბოლვა»; **კჷჰმ** «კვამლი»; მუ-**კუჰმ**-ე «ამბოლებელი»; ლუ-**კუმ**-უნ-ე «გამჭვარტლული»; ლა-**კმ**-არ-უნ «სურნელი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: აჴდა **კუამლი** რისხვასა მისსა, ცეცხლი პირისა მისისაგან აღატყდა, ფსალმ. 17,9; ვიდრე არა **უკუმევიედ** ცმელი იგი, I მეფ. 2,15 O; საეშმაკოთა **კუმოლვათაგან** განვთავისუფლდით, A-162 8r,7-9b; **საკუმეველი** და შესაწირავი და გუნდრუკი, და მოხაქუნდეს ქებად სახელსა უფლისასა, იერ. 17,26 (ხანმ.) და სხვ.

თანამედროვე ქართულში **კომლ-** (<**კუამლ-**) იურიდიულ ტერმინადაა ქცეული (ორი **კომლი** «ორი ოჯახი»).

ქართულ **კუამ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **კომ-** (**მკომ-**<**კომ-** **მ**-ს განვითარებით), მეგრული **კუმ-** (<***კჷუმ-**<***კჷომ-**; **მ**-ს ზეგავლენით **ო**>**უ**, იხ. ჩიქობავა 1938, 161; გუდავა 1960, 119-122) და სვანური **კჷამ-**.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 34); ქართული და სვანური — ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 625). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***კჷამ-/კჷმ-** და ***კჷამლ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 108-109; Klimov 1998, 91).

***კჷართ-**

ქართ. **კუართ-** **კუართ**-ი «სამოსელი; პერანგი»

მეგრ. **კურთ-** **კურთ**-ა «ნიფხავი»

ლაზ. **კურთ-** **კურთ**-ა «ნიფხავი»

გვხვდება ძველ ქართულში: ნუცა ორი **კუართი**, ნუცა ჴამლი, ნუცა არგანი, მ. 10,10 (ხანმ.); ივლტოდა კაცი ერთი იემენელი წყობისა მისგან ბრძოლისა და მოვიდა სელომდ **კუართდაპებული**, I მეფ. 4,12 O; მაშინ კაცნი ესე შეიკრნეს **ნიფხავ-კუართითურთ** მათით და ვარშემანგით და საწმართულით და ყოვლითურთ სამოსლით მათით, დანიელ 3,21 J და სხვ.

ქართულ **კუართ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კურთ-** და ლაზური **კურთ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***კჾორთ–>*კჾურთ-**, შდრ.: ***კუად-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 73); ლაზური ექვივალენტი არნ. ჩიქობავამ გამოავლინა (ჩიქობავა 1938, 178).

***კჾართხ-**

ქართ. **კუერთხ- კუერთხ**-ი; **კურთხ**-ევ-ა

სვან. **კჾაჲრთხ- კჾაჲრთხ/კჾაჲთხ** «ხის ჩაქუჩი»

გვხვდება ძველ ქართულში: აღიღო **კუერთხები** და გამოვიდა, იაკობის წინარესახარ. 35r,4-5a (ხანმ.); მოვიდა ანგელოზი უფლისაჲ და დაჯდა მუხასა ქუეშე ეფრათაჲსასა, იოსისსა, მამისა ესდრისსა, და გედეონ, ძე მისი, **კუერთხვიდა** იფქლვილსა საწნეხელსა შინა განსალტოლველად პირისაგან მადიამისა, მსაჯ. 6,11 (გელ.); რაჲთამცა ეტლისთუალები რაჲმე ცეცხლისსახეები ცათა შინა გუეჩუენებოდა და საყდრები რაჲმე ნივთიერები ... და **კუერთხოსანნი** მჴედართმთავარნი, A-684 93r,9-10; ესე უწყი მ[ე, მო]-რა-ვიდოდი თქუენდა, სა[ვ]სებითა მით **კურთხევითა** ქრისტჱსითა მოვიდე, ჰრომ. 15,29 (ხანმ.) და სხვ.

ქართული **კუერთხ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვან. **კჾაჲრთხ-** (**კჾაჲთხ**<**კჾაჲრთხ რ**-ს დაკარგვით). თუ ეს დაკავშირება სწორია, ქართული **კუერთხ-**<***კუართხ-** უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199).

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის ***კჾერთხ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 93).

***კჾარცხ-**

ქართ. **კუარცხ- კუარცხ**-ლ-ბერკ-ი

მეგრ. **კუჩხ-/კურჩხ- კუჩხ**-ი «ფეხი»; ო-**კურჩხ**-ან-ე «საფერხე; ფერხთით»

ლაზ. **კუჩხ- კუჩხ**-ე «ფეხი»; ნო-**კუჩხ**-ენ-ი «კვალი»; არ-**კუჩხ**-ონ-ი «ცალფეხა»

სვან **კჳაჩხ-/კჳჩხ- კჳაჩხ**-ӓ-ჲ «კოჭლი»; მუ-**კჳჩხ**-ი «id.»; ლი-**კჳჩხ**-ი «კოჭლობა»; ი-**კჳჩხ**-ი «კოჭლობს» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ნუ ხფუცავთ ყოვლად ნუცა ცასა, რამეთუ საყდარი არს ღმრთისაჲ, ნუცა ქუეყანასა, რამეთუ **კუარცხლბეჲრკი** [არს] ფერჴთა მისთაჲ, მ. 5,35 (ხანმ.); **კუარცხლბეკი** E; **კუარცხბეკი** არს ფერჴთა მისთაჲ, ოპიზ. ოთხთ. 4r,8-9 b და სხვ.

ქართულ **კუარცხ-** (<***კჳარცხ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კუჩხ-** და ლაზური **კუჩხ-** (მეგრული და ლაზური ფორმები მომდინარეობენ საერთოზანური ***კჳორჩხ-** ფორმისაგან: ***კჳორჩხ->*კჳურჩხ-> კურჩხ->კუჩხ-**, შდრ.: ЭСКЯ, 109). **კურჩხ-** ფორმა შემონახულია მეგრულის **ო-კურჩხ-ან-ე** ფუძეში (ხუბ. 173,15; 184,30).

სვანურში **კუარცხ-** (<***კჳარცხ-**) ძირის კანონზომიერი შესატყვისი შემონახულია **კჳაჩხ-/კჳჩხ**-ის სახით: **კჳაჩხ**-ӓ-ჲ «კოჭლი»; მუ-**კჳჩხ**-ი «id.»; ლი-**კჳჩხ**-ი «კოჭლობა»; ხჵ-ი-**კჳჩხ**-ი «ვკოჭლობ» და სხვა ფუძეებში (იხ. სარჯველაძე 1974, 749-750). მ. ქალდანის აზრით, **კჳჩხ-<კჳაჩხ-; ხჵ-ი-კჳჩხ**-ელ<*ხჵ-ი-**კჳაჩხ**-იელ-ე და სხვ. (ქალდანი 1969, 44). სვანური პოეზიის ენაში ეს სავარაუდო ვარიანტი დასტურდება კიდეც: ი-**კჳაჩხ**-იელ-ე-ხ «დახტიან» (სარჯველაძე 1974, 749). **კჳაჩხ-<*კჳარჩხ- რ**-ს დაკარგვის შედეგად. სვანურში თავდაპირველ **კ** და **ჩ** ფონემათა უცვლელად შემონახვა სონორ თანხმოვანთა მეზობლობითაა შეპირობებული (ამ მოვლენის შესახებ იხ. გამყრელიძე 1968, 7-15).

მეგრული და ლაზური ენების მონაცემები ნ. მარმა შეაპირისპირა (Марр 1912a, 1094-1095); ქართული შესატყვისი გამოავლინა ა. შანიძემ (იხ. თოფურია 1940b, 49); სვანური — ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1974, 749-750; შდრ.: Грен 1890, 142; ჩიქობავა 1938, 63; ЭСКЯ, 109 და სხვ.). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***კჳარცხლ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 109).

***კჳაფხ-**

ქართ. **კუფხ- კუფხ**-ალ-ი «მარცვალი»; მო-**კუფხ**-ლ-ვ-ა «მოკრეფა»; მო-სა-**კუფხ**-ლ-ვ-ელ-ი «ნარჩენი (შესაგროვებელი) ...

ლაზ. **კუმხ- კუმხ**-ი «მარცვალი»

სვან. **კჳӓფხ-/კუფხ- კჳӓფხ** «ყლორტი»; ი-**კჳფხ**-ი «ჭამს ყლორტს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: განმრავლდა **კუფხალი** უფროჲს მტევნისა, სინ. მრავალთ. 261,36-37; ერო ჩემო, ხარკისმომჴდელნი

თქუენნი **მოგკუფხლვენ** თქუენ, ესაია 3,12 J; მო-თუ-ისთულებდე ზეთისხილსა შენსა და დაგიშთეს, ნუ უკუნიქცევი **მოკუფხლვად** დაშთომილისა მის, II სჯ. 24,20 (მცხეთ.); მოვიდენ მესდულენი შენ ზედა, რომელთა არა დაგიტეონ შენ **მოსაკუფხლველი**, იერ. 49,9 OJ და სხვ.

ქართულ **კუფხ-** (<***კჳაფხ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **კუმხ-** (<***კჳუმფხ-**<***კჳომხ-**; **მ** განვითარდა **ფ**-ს წინა პოზიციაში და შემდგომ ***მფხ** კომპლექსი **ფ**-ს დაკარგვის შედეგად გამარტივდა; შდრ.: ჩიქობავა 1938, 134) და სვანური **კჳაფხ-** (**კჳფხ-**<**კჳაფხ-**).

ქართული და ლაზური ენების მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 134); სვანური ექვივალენტი გამოავლინეს ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 19) და ე. ოსიძემ (ოსიძე 1987, 32).

***კჳახ-**

ქართ. **კვახ-** მ-**კვახ**-ე

მეგრ. **კოხ-** **კოხ**-ა/**კოხ**-უ «მკვახე (ყურძენი)»

ლაზ. **კოხ-** **კოხ**-ა «მკვახე ყურძენი; უმწიფარი ყურძნის წვენი»

არ არის დადასტურებული ძველ ქართულში. გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**მკვახე** უმწიფარი ხილი». **მკვახე** სიტყვის აგებულება გვაფიქრებინებს, რომ იგი **მ-** **-ე** ცირკუმფიქსით წარმოქმნილი ფუძეა (შდრ.: **მ**წარე, **მ**ჟავე, **მ**წვანე, **მ**ლაშე და სხვ.)

ქართულ **კვახ-** (<**კჳახ-**) კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კოხ-** და ლაზური **კოხ-** (<***კჳოხ-**, **ჳ** **ო**-ს წინ დაიკარგა).

სვანურში შესატყვისი ძირი გამოვლენილი არ არის (**კუხ-**, **კუხ**-ჳ, როგორც ჩანს, მეგრულიდან არის ნასესხები, იხ. ЭСКЯ, 110).

ქართული და მეგრული ფორმები ერთმანეთს შეუდარა მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 292); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***კჳახე** აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 109-110).

***კჳებ-**

ქართ. **კუებ-** **კუებ**-ა; გამო-**კუებ**-ა ...

მეგრ. **კვაბ-** **კვაბ**-უ-ა «ჭამა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: უძილებაჲ იგი მისი არნ **კუებვასა** სამწყსოთასა, ისუ ზირ. 38,27 O.

ქართულ **კუებ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კვაბ-**.

მასალა შეაპირისპირა და ***კჷებ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998a, 39).

***კჷედ-/კუდ-**

ქართ. **კუედ-/კუდ-** **კუდ**-ებ-ი-ს; მო-ვ-**კუედ**; სი-**კუდ**-ილ-ი; მო-**კუდ**-ინ-ებ-ა; მ-**კუდ**-არ-ი ...

სვან. **კჷäდ-** **კჷäდ** «წაყვანა (დაკარგვა სიკუდილის გამო)»; **კჷედ** «დანაკლისი»; **კჷედ**-ობ «id.»; ეს-**კუდ**-ი-ს «შემცირდეს»; ეს-**კჷედ**-ი-ნ «დააკლდება» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: და ღათუ ხიყოს **სიკუდილი** ჩემი შენ თანა, არასადა უვარ-გყო შენ, მრკ. 14,31 (ხანმ.); ესე ძჱ ჩემი **მკუდარ** ხიყო და განცოცხლდა, ლ. 15,24 (ხანმ.); ძმაჲ ესე შენი **მკუდარ** ხიყო და განცოცხლდა, ლ. 15,32 (ხანმ.); **მოაკუდინა** იგიცა უფალმან, შესაქმ. 38,10 O და სხვ.

ქართულ **კუედ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **კჷäდ-** (<***კჷედ-ა** უმლაუტის შედეგად; შებრუნებული უმლაუტის შესახებ იხ. ქალდანი 1969).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36; იხ. აგრეთვე გიგინეიშვილი 1984, 38-39).

***კჷეთ-**

ქართ. **კუეთ-/კუთ-** **კუეთ**-ს; მო-**კუეთ**-ა; ნა-**კუეთ**-ი; სა-**კუთ**-არ-ი; გა-**კუეთ**-ილ-ი «ულუფა»; გან-სა-**კუეთ**-ელ-ი «გასამრჯელო»; შე-**კვეთ**-ა «შეპირება»; შე-**კვეთ**-ილ-ი «შეპირებული» ...

მეგრ. **კვათ-** **კვათ**-უ-ა «ჭრა»; ვ-**კვათ**-უნ-ქ «ვჭრი»; გო-**კვათ**-უ «გაჭრა»; მა-**კვათ**-ალ-ი «მჭრელი»; **კვათ**-ილ-ი «გადაჭრილი»; ნა-**კვათ**-ა «დაჭრილი»; მი-**კვათ**-უ-ა «შეპირება» ...

ლაზ. **კვათ-** ო-**კვათ**-უ «ჭრა»; ბ-**კვათ**-უმ «ვჭრი»; დო-ბ-**კვათ**-ი «დავჭერი; მოვჭერი»; ქა-ნ-უ-**კვათ**-უ «შეჰპირდა»; ნ-ა-**კვათ**-უ «მოსჭრა» ...

სვან. **კჷთ-** ლი-**კჷთ**-ურ-ე «წვრილ-წვრილად დაჭრა»

გვხვდება ძველ ქართულში: არა თქუა, თუ აწვე ცული **ჰკუეთს** ძირსა ხეთასა, Jer.-12 133r,7-8; დაღათუ მახჳლითა **კუეთაჲ** ჴამნ, გინა თუ ცეცხლითა დაწუვაჲ მტკივანი, წინაჲსწარ უთხრის, ისტ. ქრესტ. II 40,-10; განწმიდა **კუეთილი** იგი, მამ. ცხორებანი 180,5; მიავლინა და **მოხკუეთა** თავი იოვანეს საპყრობილესა შინა, მ. 14,10 (ხანმ.); **მოჰკუეთა**

I; რომელთანი ჴელნი მათნი და ფერჴნი მათნი **მოკუეთილ** იყვნეს, მსაჯ. 1,7 (მცხეთ.), BD; აღეცუა ფერჴსა მისსა **ნაკუეთი** ლერწმისაჲ, ლიმონ. 5,19 და სხვ.

**კუეთ-** ძირს უკავშირდება **სა-კუთ-არ-** (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 48; 49; 241; შდრ.: **კუერთხ-/კურთხ-; კუამ-ლ-/კუმ-** ...): გან-ღა-იგონნეთ საქმენი სოფლისანი, **საკუთარნი** და საერთადონი, მამ. სწავლ. 115,25; რომლისა თანა არს სიყუარული, არა რაჲ განიჩემის **საკუთრად** თავისა თჳსისა, არამედ ყოველი, რომელი აქუნ, სხუათათჳს ჰნებავნ, იქვე 236,3-4; ესოდენითა დიდებითა კაცსა, სახელისა ამის ძლით დაავიწყდა მათ, ვითარმედ მას ადიდებენ, რომლისა **საკუთრებანი** იგი მუმლთა და თაგუთაცა შინა იპოვებიან, რამეთუ აგებულებაჲ მათი ამათვე ოთხთა ნივთთაგან შეზავებულ არს, შატბ. კრებ. 93,11-13 და სხვ.

**კუეთ-** ძირთან **სა-კუთ-არ-** ფუძის კავშირს მოწმობს **გა-კუეთ-ა** («დანიშვნა»): მე, მამამან გიორგი, მამობასა ჩემსა მოვცვალენ ნაწილნი წმიდისა ეფთჳმესნი ნათლისმცემელისა ეკლესიით დიდსა ეკლესიასა ღმრთისმშობელისასა და **გაუკუეთეთ** ზეთი მე და ძმათა ყოველთა წე-ლიწადსა შინა მეტრაჲ ერთი, იოვ. და ეფთ. 100,1-3; აგრეთვე **გა-კუეთ-ილ-** ფუძე, რომელიც «ულუფის» მნიშვნელობით იხმარება: მისცეს მოწაფჱ და **გაკუეთილი** შეუქმნეს, თავისა კრასოვულისაგან კიდე, კოკაჲ ერთი ღჳნოჲ თუესა შინა და ყველი ერთი და სამი ლიტრაჲ ზეთი და დღივ ერთი პური. და ესე იყო **გაკუეთილი** მისი, იოვ. და ეფთ. 84,9-11; და იგივე კანანახისა **გაკუეთილი** მას შეუქმნეს, იქვე 85,4; და იგივე კანანახისა **გაკუეთილი** მას ჰქონდა, იქვე 86,2.

აღსანიშნავია, რომ **გან-სა-კუეთ-ელ-** ფუძე ძველ ქართულში «გა-სამრჯელოს» მნიშვნელობითაც იხმარება: სოფლისა ამის მჴედართა, შემსგავსებულად შრომათა მათთა, აღორძნდების **განსაკუეთელი,** ბას. კეს. სწავლ. 14,1.

«ამირანდარეჯანიანში» **გაკუეთა** «ულუფის დაწესებას, მიჩენას» აღნიშნავს: ესე იყვის განგება სავარსამის ძისა, რომელ, რა კაცი მი-ვიდის, დააყენიან და წესითა **გაუკვეთდიან**, და არა ვინ ჰკითხის, თუ ვინ ხართ, და არცა ვის რა მიღმა უთხრიან (9).

სულხან-საბას ლექსიკონში იკითხება «**გაკუეთა** გაჭრა; **გაკუეთილი** გაჭრილი; **გაკუეთილის შექმნა** ულუფის გაჩენა».

ამდენად, არ არის დამაჯერებელი მოსაზრება იმის შესახებ, რომ **კუეთ-** და სა-**კუთ**-არ- ერთმანეთს ვერ დაუკავშირდება (შდრ.: ფო-ცხიშვილი 1998, 178-179). ძველსა და საშუალ ქართულში ამგვარი კავშირი აშკარად ხელშესახებია. ამგვარი სემანტიკური კავშირი სხვა შემთხვევაშიაც არის აშკარა: ქართული **პ-** (**პ-ობ-** : სვან. ნა-**პ-ჵ** «ლუკ-

მა»). სარწმუნოდ ვერ მიიჩნევა ამ ძირის **კუთ-/კუტ-/ქუთ-** ძირებთან დაკავშირება (შდრ.: ფოცხიშვილი 1998, 180).

ქართულ **კუეთ-/კუთ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კვათ-**, ლაზური **კვათ-** და სვანური **კ̂უთ-**(<***კ̂უეთ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირეს პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 105) და რ. აბაშიამ (აბაშია 1998e, 8); ლაზურის მასალა მოიხმეს ნ. მარმა (Марр 1938, 332), არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 289) და ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 19); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 19).

***კ̂უენრ-**

ქართ. **კუერნ-  კუერნ**-ა

მეგრ. **კვინორ-  კვინორ**-ი «კვერნა»

ლაზ. **კვენურ-  კვენურ**-ი «კვერნა»

სვან. **კ̂უენ-  კ̂უენ** «კვერნა»

გვხვდება ძველ ქართულში: უკუეთუ ვის უხილავს ძუელი იგი ეგჳპტეწ, ღმრთისმბრძოლი და განლიგებული მონებითა კერპთაჲთა, თაყუანისმცემელი **კუერნებისა**, ხახჳსა და ნიორისაჲ? Jer.-12 99v,19-23. ეს სიტყვა დასტურდება აგრეთვე «ქართლის ცხოვრებაში»: არცა **კუერნაულად** კრთების II, 359,12.

ქართულ **კუერნ-** (<***კუენრ̣-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კვინორ-** (შესატყვისობისათვის ***რ̣** : მეგრ. **ორ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 84; ქართ. **ე** : მეგრ. **ი** პოზიციური შესატყვისობისათვის იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128), ლაზური **კვენურ-** (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 84. ახსნას მოითხოვს შეფარდება ქართ. **ე** : ლაზ. **ე**) და სვანური **კ̂უენ** (სვანურის აუსლაუტში მოკვეცილია ***რ̣** სონანტის ექვივალენტი, რაც საერთოდ ახასიათებს სვანურს, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 84).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მონაცემები შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 90); სვანურისა და ქართულისა — ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 614). თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინეს ***კ̂უენრ̣-** არქეტიპი (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 84; შდრ.: ЭСКЯ, 110).

***კ̂უერ-**

ქართ. **კუერ-  კუერ**-ი; **კვე-კვერ**-ა «მრგვალი ნამცხვარი»

მეგრ. **კვარ-  კვარ-** «კვერი»; **კვარ-კვალ**-ია «მრგვალი»

ლაზ. **კვარ-** **კვარ-** «კვერი»

გვხვდება ძველ ქართულში: და მიმოდასცემდა დანითგან ბერსაბედმდე სწორად ყოველსა ისრაჱლსა თითოვეულად მამებითგან დედებადმდე **კუერსა** ერთსა პურსა და დრონსა ერთსა ჴორცსა, II მეფ. 6,19 O; ჰრქუა ესაია წინაწარმეტყუელმან ეზეკიას: მოიღე შენ **კუერი** ლეღუსაჲ და მოგალე, ესაია 38,21 J და სხვ.

ქართული **კვეკვერ-**<**კვერ-კვერ-** **კვერ-** ძირის რედუპლიკაციით (იხ. Deeters 1927, 55).

ქართულ **კუერ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კვარ-** (მეგრულში **კვარ-** ძირის რედუპლიკაციის შედეგად მივიღეთ **კვარ-კვალ-**ია ფუძე, შდრ.: ЭСКЯ, 110) და ლაზური **კვარ-**.

სვანური **კ̂უ̂ăშ** («კვერი») მეგრულიდან ნასესხებად მიაჩნია კ. ჰ. შმიდტს (Schmidt 1962, 118).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 103; ლაზური ექვივალენტი ნ. მარმა გამოავლინა (Марр 1910, 158). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა ***კ̂უ̂ერ-** და ***კ̂უ̂ერ-კ̂უ̂ერ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 110; Klimov 1998, 93).

***კ̂უ̂ერცხ-**

ქართ. **კუერცხ-** ნა-**კუერცხ**-ალ-ი/ნა-**კუარცხ**-ალ-ი/ნა-**კუეცხ**-ალ-ი

მეგრ. **კვაჩხ-** ნა-**კვაჩხ**-ირ-ი «მუგუზალი»

ლაზ. **კანჩხ-** ნო-**კანჩხ**-ულ-ე «მუგუზალი»

დასტურდება ძველ ქართულში: ჰბერო თუ **ნაკუერცხალსა**, აღაგზნე ცეცხლი, ისუ ზირ. 28,14 O; მსგავს არს ესე მცირჱდ ოდენ **ნაკუარცხალსა** მას, შატბ. კრებ. 64v,1-2a; იხილეს **ნაკუარცხალი** მდებარჱ, Sin.-15 292,23a; ვითარცა გამოჴდეს ქუეყანად **ნაკუაცხალი** მდებარჱ და თევზი მას ზედა და პური, ი. 21,9 (ხანმ.); ვითარ დახედნა, ნაჴშირი იგი **ნაკუერცხალქმნულ** იყო, მამ. ცხორებანი 188,17; ჩანნ ფერი იგი მისი წითელ და **ნაკუერცხლისფერ**, ექუს. დღეთ. (აბ.) 82,16-17 და სხვ.

ძველ ქართულში დასტურდება ძირის სამი ვარიანტი: **კუერცხ-**/**კუარცხ-**/**კუაცხ-**.

ქართულ **კუერცხ-** (<***კ̂უ̂ერცხ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კვაჩხ-** (<***კვარჩხ-** **რ-**ს დაკარგვით) და ლაზური **კანჩხ-** (**ვ-**ს და **რ-**ს დაკარგვითა და **ნ-**ს განვითარებით; წინაენისმიერ ხშულთა წინ ლაზურსა და მეგრულში **ნ** თანხმოვნის განვითარების შესახებ იხ.

ჟღენტი 1953, 92-98). არაა გამორიცხული საერთოზანური არქეტიპი აღდგეს ***კჳაჩხ**- სახით და იგი მივიჩნიოთ ***კჳეცხ**- ფორმის შესატყვისად (შდრ.: ***ვერცხლ-/ვეცხლ-**).

ქართველურ ენათა მონაცემები შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 159). გ. კლმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***კჳერცხ**- და ***ნა-კჳერცხ-ალ**- არქეტიპები (ЭСКЯ, 111; 145; Klimov 1998, 93; 137).

***კჳეს-**

ქართ. **კუეს**- **კუეს**-ი; **კუეს**-ავ-ს; ნა-**კუეს**-ი ...

მეგრ. **კვას**- **კვას**-უ-ა «კვესვა»; **კვას**-ჷნ-ს «კვესავს»; გო-**კვას**-უ «გაკვესა»

გვხვდება ძველ ქართულში: **კუესი** ეცის რაჲ საღრტილსა, გამოვალს ცეცხლი, A-1105 454r; **კუესითა** სცემდიან საღრტილსა, A-92 390.

ქართულ **კვეს**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კვას**-.

მასალა შეაპირისპირეს და ***კჳეს**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინეს ჰ. ფენრიხმა და ზ. სარჯველაძემ (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 182).

***კჳეს-/კუს-**

ქართ. **კუს**- **კუნეს**-ი-ს; **კუნეს**-ა

მეგრ. **კუს**- **კუს**-აფ-ა «კვნესა»; **კუს**-ან-ს «კვნესის» ...

ლაზ. **კუს**- ო-**კუს**-უ «კვნესა»; **კუს**-აფ-ს «კვნესის»; მ-**კუს**-უფ «ვკვნესი»; მ-**კუს**-ი «ვიკვნესე»; **კუს**-ინ-ერ-**კუს**-ინ-ერ-ი «კვნესა-კვნესით» ...

სვან. **კჳეც-/კჳც**- **კჳეც** «კვნესის»; ლი-**კჳეც** «კვნესა»; მჷ-**კჳც**-ი «მკვნესარე»; ӑ-**კჳც**-ალ-ნ-ე «ააკვნესებს» ...

გვხვდება ძველ ქართულში: დამკჳდრებულთა ლიბანს, დაბუდებულ ნაძუთა შინა **ჰკუნესოდი**, რაჟამს მოგიჴდენ შენ სალმობანი, იერ. 22,23 OJ; დავწევ **კუნესით** და არა ვპოვე განსუენებაჲ, იერ. 45,3 OJ და სხვ.

მეგრულ, ლაზურ და სვანურ ფორმებთან შედარება ნათელყოფს, რომ **კუნეს**-<***კუსენ**- მეტათეზისის შედეგად (Vogt 1947a, 48).

ქართულ ***კუს**- (<***კუეს**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კუს**-, ლაზური **კუს**- (შდრ.: ჩიქობავა 1938, 300) და სვანური **კჳეც**- (<***კჳეს**-; სვანურს დაუცავს ძირისეული ხმოვანი).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 300); სვანური ექვივალენტი ჰ. ფოგტმა გამოავლინა (Vogt 1947a, 48). თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინეს ***კ̂უეს-/კ̂უს-** არქეტიპი (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 48; შდრ.: ЭСКЯ, 117).

### *კ̂უეც-

ქართ. **კუეც-** **კუეც**-ა; ჰ-**კუეც**-ს; და-**კუეც**-ა-ჲ ...
სვან. **კ̂უეც-/კოც-** ა-**კ̂უეც** «მოჭრა»; ო-**კ̂უეც** «მოვჭერი»

გვხვდება ძველ ქართულში: **იკუეცა** მან თმაჲ კენქრეს, საქმ. მოციქ. 18,18; უკუეთუ საძაგელ არს დედაკაცისა **კუეცაჲ**, გინა დაყუენვაჲ, დაიბურენ, I კორ. 11,6; მოიღე შენდა მახჳლი ლესული უფროჲს საყუენელისა **მკუეცარისა**, ეზეკ. 5,1 OJ და სხვ.

ქართულ **კუეც-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **კ̂უეც-** (**კოც**-<***კუეც**-).

მასალა ე. ოსიძემ შეაპირისპირა (ოსიძე 1987, 45).

### *კ̂უეხ-

ქართ. **კვეხ-** ჩა-**კვეხ**-ებ-ა; ა-**კვეხ**-ებ-ს; ჩა-ა-**კვეხ**-ა; გა-ა-**კვეხ**-ა და სხვ.
მეგრ. **კვახ-** **კვახ**-უ-ა «გაკვეხება»; ქი-გ-ე-**კვახ**-უ «გაეკვეხა»; გო-**კვახ**-ილ-ი «გაკვეხებული» ...

არ არის დამოწმებული დღეისათვის ცნობილ ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში.

ქართულ **კვეხ-** (<***კ̂უეხ**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კვახ-**.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1982a, 35).

### *კ̂უირ-

ქართ. **კუირ-** უ-**კჳრ**-ს; გან-**კჳრ**-ვ-ებ-ა-ჲ; გან-**კჳრ**-ვ-ებ-ულ-ი ...
მეგრ. **კვირ-** **კვირ**-აფ-ა «განკვირვება»; ვ-ი-**კვირ**-ან-ქ «მიკვირს; ვიკვირვებ»; გე-ე-ვ-**კვირ**-ვ-ი «გამიკვირდა; გავკვირდი»; გილა-**კვირ**-აფ-ა «ყურადღების მიქცევა; დაკვირვება» ...
ლაზ. **კვირ-** ო-**კვირ**-უ «გაკვირვება»
სვან. **კ̂ირ-** ლი-მ-**კ̂ირ**-ი «ყურება»; მუ-**კ̂ირ** «გამჭრიახი; დაკვირვებული» ...

გვხვდება ძველ ქართულში: **ჰუკჳრდა** ერსა მას სწავლაჲ იგი მისი, მ. 7,28 (ხანმ.); განიზრახა უფიცხლჲსსა მარხვასა თავისა თჳსისა შე-

ჩუევად, და მრავალთა **ჰკჳრნ**, უდაბნ. მრავალთ. 22v; უკუეთუ ვინმე **იკჳრვობდეს** ამათ ახალთარგმნილთა სიტყუათა წიგნისა უჩუეულობასა, ანუ სხუებრობასა, Jer.-43 3v; **განუკჳრდა** ისაკს **განკჳრვებითა** ფრიად, შესაქმ. 27,30 O; **განკჳრვებულ** ვარ მე თქუენთჳს, გალატ. 4,20 და სხვ.

ქართულ **კუირ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კვირ-**, ლაზური **კვირ-** და სვანური **კ჻ირ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 256; იხ. აგრეთვე Fähnrich 1981, 97); ლაზური ექვივალენტი ჰ. ფენრიხმა გამოავლინა (Fähnrich 1991, 16); სვანური – ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 19).

***კ჻იც-**

ქართ. **კიცუ-** **კიცუ-ი**; **კვიც-ი** (ახ. ქართ.)

სვან. **კ჻იც-** **კ჻იც-რა** «დედალი ჯიხვი»

გვხვდება ძველ ქართულში: იგინი წარვიდეს და პოვეს **კიცჳ** იგი დაბმული კართა თანა; მრკ. 10,4 (ხანმ.); რასა ხზამთ და ალხქსნით **კიცუსა** მაგას? მრკ. 10,5 (ხანმ.) და სხვ.

ქართული **კუიც-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს სვანური **კ჻იც-** (ქართულსა და სვანურ ფორმებს საკმაოდ განსხვავებული მნიშვნელობები აქვთ).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1980b, 73).

***კი჻-**

ქართ. **კივ-** **კივ-ი-ს**; **კივ-ილ-ი** ...

ლაზ. **კჲ-** **მ-კჲ-აფ-უ** «ტურა»; **კჲ-ამ-ს** «ყივის» (მამალი)

ქართულ **კივ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს ლაზური **კჲ-** (<***კი-** <***კი჻-**), რომელიც შემონახულია **მ-კჲ-აფ-უ** ფუძეში (ეტიმოლოგიურად – «მკივანა»).

მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 88).

***კით-**

ქართ. **თით-/კით-** **თით-ი**; **კით-ი** «ყურძნის ჯიში (თითა)»

მეგრ. **კით-** **კით-ი** «თითი»

ლაზ. **კით-** **კით-ი** «თითი»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: დახუდვა **თითი** ჩემი სახესა მას ფერჴთასა, ი. 20,25 L; **თითისსაჩუენებელ** ვიქმნენით

სოფლისა, ანგელოზთა და კაცთა, I კორ. 4,9 AB; კაცი იყოს ... ბაგე-სქელი და **თითმოკლე**, ეტლ. 11,21 და სხვ.

ქართულ **თით-** (<***კით-**) ძირს შესაძლოა შეესატყვისებოდეს მეგ-რული **კით-** და ლაზური **კით-**.

მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 30).

***კითხ-**

ქართ. **კითხ-** ჰ-**კითხ**-ავ-ს; **კითხ**-ვ-ა «მისალმება; მოკითხვა; კითხვა»; მო-**კითხ**-ვ-ა; გან-**კითხ**-ვ-ა «განსჯა; გასამართლება» ...

მეგრ. **კითხ-** **კითხ**-უ «ჰკითხა»; ი-**კითხ**-უ «იკითხა»; **კითხ**-უ-ა «კი-თხვა»; **კითხ**-ირ-ი «მკითხაობა; წაკითხვა» ...

ლაზ. **კითხ-** ო-**კითხ**-უ «მკითხაობა; შელოცვა; კითხვა»; ბ-**კითხ**-ამ «ვეკითხები»; ბ-**კითხ**-ი «ვჰკითხე»; ბ-ი-**კითხ**-ამ «ვკითხულობ»; გე-ბ-ო-**კითხ**-ამ «განვსჯი; ცილს ვწამებ; ვლანძღავ»; უ-**კითხ**-უ «შეულოცა» ...

გვხვდება ძველ ქართულში, სადაც ამ ძირს უკავშირდება «შეკი-თხვის, თხოვნის, განსჯის, გასამართლების, მკითხაობის, მოკითხვის, მისალმების, კითხვის» მნიშვნელობები: იესუ **ხრქუა** მას: რაჲსა **მკითხავ** მე კეთილისათჳს? მ. 19,17 (**ხანმ.**); თქუენ წინაშე **ვიკითხე** და ბრალ არაჲ ვპოვე კაცისა მაგის თანა, ლ. 23,14 C; **გიკითხავს** თქუენ ტიმოთე, შემწე ჩემი, და ლუკიოს და იასონ, ჰრომ. 16,21; **კითხვაჲ** არქუთ ლავდიკიელთა მათ ძმათა, კოლ. 4,15 და სხვ.

ცხადია, «კითხვის, წაკითხვის» მნიშვნელობა ამ ძირმა მოგვიანებით შეიძინა.

ქართულ **კითხ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კითხ-** და ლაზური **კითხ-** (**ჭითხ-**<**კითხ-** ართაშნულისათვის დამახა-სიათებელი **კ**>**ჭ** პროცესის შედეგად).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 292-293). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისა-თვის აღადგინა ***კითხ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 112; Klimov 1998, 97).

***კიკ-**

ქართ. **კიკ-** **კიკ**-ნ-ა «მცირე ჭამა»

მეგრ. **კიკ-** **კიკ**-ონ-უ-ა «კენკვა»; ვ-**კიკ**-ონ-ჷნ-ქ «ვკენკავ»; ვ-**კიკ**-ონ-ი «ვკენკე»; ო-**კიკ**-ონ-ალ-ი «საკენკი (ფრინველის საკვები)» ...

ლაზ. **კიკ-** **კიკ**-ონ-უმ-ს/**კიკ**-ონ-უფ-ს «კენკავს»; **კიკ**-ილ-ი «ნისკარტი»

არ არის დადასტურებული ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში.

ქართულ **კიკ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კიკ-** და ლაზური **კიკ-**.

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 108); ქართული ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1980, 180). ხომ არ უკავშირდება ამ ძირს **კიკვილა** («ერთგვარი ფრინველი» — სულხან-საბა)?

***კიკ-**

ქართ. **კიკ-** **კიკ**-ნ-ა «მცირე»

მეგრ. **კიკ-** **კიკ**-ო «ცხოველთა ნაშიერი»

არ არის დამოწმებული ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში.

ქართულ **კიკ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კიკ-**.

ქართული და მეგრული ენების მონაცემები შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 343).

არ არის გამორიცხული ამ ძირის ***კიკ-** ზმნურ ძირთან დაკავშირება.

***კინთ-**

ქართ. **კინთ-** **კინთ**-ი

სვან. **კინთ-** **კინთ** «ხის ლურსმანი»

**კინთ**-ი დასტურდება ქართული ენის დიალექტებში. იმერულში **კინთი** იხმარება «ბამბის საპენტავი ჩხირის», აგრეთვე «ბარის ტარში შერჭობილი დასაბჯენი ჩხირის» მნიშვნელობით; ლეჩხუმურში **კინთა** ნიშნავს: «ბამბის საპენტ ჩხირს»; «კალათის სახელურში გაყრილ ჩხირს»; ქიზიყურში ეს სიტყვა «ჯარის სახელურის ტარს», ან «საპენტლის ლარის საცემ ჯოხს» აღნიშნავს და ა. შ. (ღლონტი 1974, 290).

ქართულ **კინთ-** ძირს შეესატყვისება სვანური **კინთ-**.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1982a, 35).

***კირ-**

ქართ. **კირ-** **კირ**-ი «წვივი»; **კირ**-დრეკილ-ი «წვივმოქცეული»

სვან. **კჷრ-** **კჷრ** «წვივი»

დასტურდება ძველ ქართულში: ამას იტყჳს უფალი: ვითარცასახედ გამოსტაცნის მწყემსმან პირისაგან ლომისა ორნი **კირნი**, ანუ ყურისა ძირნი, ეგრეთ გამოიტაცნენ ძენი ისრაჱლისანი, ამოსია 3,12 J; ჰუნებსა მათსა დაჰკუეთნეთ **კირნი** და ეტლები მათი დასწუათ ცეცხლითა, ისო ნავე 11,6 (მცხეთ.) იყო იგი ასოჲთა მდაბალ, თმითა ღულარჭნილ, ყურითა განქცეულ, **კირდრეკილ**, თეკლას წამ. 92,14-16 და სხვ.

შესაძლოა, ქართული **კირ-** ძირის შესატყვისი იყოს სვანური **კირ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1999, 127).

***კირცხ-**

მეგრ. **კირცხ-** **კირცხ**-ი «სეტყვა»

ლაზ. **კირცხ-** **კირცხ**-ი «სეტყვა»

სვან. **კირცხ-** **კირცხ** «სეტყვა»

მეგრული **კირცხ-**, ლაზური **კირცხ-** და სვანური **კირცხ-** კანონზომიერად შეესატყვისებიან ერთმანეთს.

ქართულში შესატყვისი ძირი არ ჩანს (შდრ.: Fähnrich 1980, 73; Klimov 1998, 104).

მეგრული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1969, 160); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის ***კურცხ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 104).

***კიც-**

ქართ. **კიც-** **კიც**-ნარ-ა

სვან. **კიც-** **კიც** «ტკბილნაყოფიანი ერთგვარი მცენარე»

ქართული ენის მესხურ დიალექტში **კიცნარა** აღნიშნავს «ჩიტისბირკას» (მცენარის სახეობას).

ქართული **კიც-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია სვანური **კიც-**.

ქართული და სვანური ენების მასალა უ. ცინდელიანმა შეაპირისპირა (ცინდელიანი 1980, 6).

***კიცუ̂-**

ქართ. **კიცუ-** შე-**კიცუ**-ვ-ა; შე-**კიც**-ულ-ი «გადაბმული»

სვან. **კიც-/კც-** **კიც** «დასაწნავად გამოსაყენებელი მერქანი»; ǟ-**კც**-ი «ამზადებს დასაწნავ მერქანს»; მჷ-**კც**-ი «დასაწნავი მერქნის დამამზადებელი»; **კიც**-ორ-ა «გოდრის სახეობა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: შეიპყრნა სამასნი მელნი და **შეკიცუნა** ურთიერთას, იპ. რომ. თარგმ. ქებ. ქებ. 20; და **შეკიცულ** იყო ვეცხლისაჲ იგი სავსჱ იყო სულნელითა შროშნითა, სინ. მრავალთ. 66,20-21 და სხვ.

ქართულ **კიცუ-** ზმნურ ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **კიც-** (<***კიცუ̂-**).

მასალა შეაპირისპირა უ. ცინდელიანმა (ცინდელიანი 1980, 6-7).

*__კლაკ-__

ქართ. **კლაკ-** **კლაკ**-ნ-ა

მეგრ. **კიროკ-/კჷროკ-** **კიროკ**-უ-ა/**კჷროკ**-უ-ა «დაგრეხა; დახუჭუჭება»; თუმა-**კიროკ**-ილ-ი «თმახუჭუჭა» ...

ლაზ. **კირკ-** ო-**კირკ**-ოლ-უ «დაკლაკნა; დახუჭუჭება»; ი-**კირკ**-ოლ-ე-ნ «იკლაკნება»; **კირკ**-ოლ-ერ-ი «დაკლაკნილი; კლაკნით»; თომა-**კირკ**-ოლ-ერ-ი «თმახუჭუჭა» ...

ქართულ **კლაკ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **კიროკ-** (<***კროკ-**; **კჷროკ-**<**კიროკ-**) და ლაზური **კირკ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა რ. აბაშიამ შეაპირისპირა (აბაშია 1998ხ, 7).

*__კლდე-__

ქართ. **კლდე-** **კლდე**-ჲ; **კლდ**-ოვან-ი ...

მეგრ. **კირდე-/კჷრდე-/კირდა-კჷრდა-** **კირდე/კჷრდე/კირდა/კჷრდა** «კლდე»

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: შენ ხარ **კლდჱ** და მაგას **კლდესა** ზედა აღვაშჱნო ეკლესიაჲ ჩემი, მ. 16,18 (ხანმ.); დავით **დგა კლდისპირსა** მას თანა, II მეფ. 23,14 O; მივსცნე ლოდნი **კლდისსასროლნი**, ეზეკ. 13,11 (გელ.); სხუაჲ დავარდა **კლდოვანსა** ზედა, სადა არა ხიყო მიწაჲ, მ. 13,5 (ხანმ.); რომელი-იგი **კლდოვანსა** დაეთესა, ესე არს, მ. 13,20 და სხვ.

ქართულ **კლდე-** (<***კლ̣დე-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კირდა** (**კჷრდა**<**კირდა**; ***კლ̣დე**>***კრ̣და**>**კირდა**, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 95). **კირდე/კჷრდე** მიღებულია **კირდა/კჷრდა** ფორმებისაგან უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170).

ამ ძირის ლაზური შესატყვისი ჯერჯერობით ცნობილი არ არის. არაა გამოვლენილი ამ ძირის უდავო სვანური ექვივალენტიც (შდრ.: გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 95-96).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 109). გ. კლიმოვმა ***კლ̣დე-** არქეტიპი აღადგინა საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე (ЭСКЯ, 113; შდრ.: Klimov 1998, 97).

***კო-**

მეგრ. **კო-** მ-ო-**კო** «მინდა»; გ-ო-**კო** «გინდა»; ო-**კო** «უნდა» ...

ლაზ. **კო-** ბ-კვათი-**კო**-ნ «გამეჭრა»; ბ-ჭარი-**კო**-ნ «დამეწერა» ...

სვან. **კჟ-** მ-ა-**კჟ** «მინდა»; ჯ-ა-**კჟ** «გინდა»; ხ-ა-**კჟ** «უნდა» ...

მეგრული **კო-**, ლაზური **კო-** და სვანური **კჟ-** შეესატყვისებიან ერთმანეთს. ლაზურში **კო-** შემონახულია პირობითი კილოს ფორმებში (ჩიქობავა 1936, 143; ჩიქობავა 1938, 201).

ქართულში შესატყვისი ძირი გამოვლენილი არ არის.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ა. გრენმა (Грен 1890, 138-139).

***კოდ-**

ქართ. **კოდ-** **კოდ**-ი; **კოდ**-ავ-ს; გამო-**კოდ**-ა; გამო-**კოდ**-ილ-ი ...

მეგრ. **კოდ-/კიდ-** **კოდ**-ი «ხის ჭურჭელი (პატარა სატლი)»; **კიდ**-უ «კოდალა»

ლაზ. **კოდ-/კიდ-** **კოდ**-ი «ხის ჭურჭელი (პატარა სატლი)»; **მკუდ**-ი/**კიდ**-ი «კოდალა»

გვხვდება ძველ ქართულში: რომელი **კოდდეს** შეშასა, იჭირვოდის მას ზედა, ეკლ. 10,9 O; აბრაჰამ ... **დაკოდა** შეშაჲ მსხუერპლისათჳს, შესაქმ. 22,3 O; ვითარცა მაღნარსა შინა ხე, ეგრე ცულითა **დაკოდნეს** ბჭენი მათნი, ფსალმ. 73,6; დადვა იგი საფლავსა **გამოკოდილსა**, სადაიგი არა ვინ დადებულ იყო, ლ. 23,53 DE; **გამოკუეთილსა** C და სხვ.

ქართულ **კოდ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კოდ-** (**კიდ**-<***კუდ**-<**კოდ**-) და ლაზური **კოდ-** (**მკუდ-** ფორმაში **მ** განვითარებულია და **ო**>**უ**; **კიდ**-<***კუდ**-<**კოდ**-). **კოდ-** ძირი უნდა იყოს შემონახული მეგრულ გვარში **კოდუა** (**კოდ**-უ-ა<***მ-კოდ**-უ «მკოდელი; მჭრელი»). მეგრული **კოდ-უ** ქართული **მ-კოდ-ელ-** ფუძის კანონზომიერი შესატყვისია (**მ** მეგრულის ანლაუტში თანხმოვნის წინ დაკარგულია; ამ მოვლენის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84; ქართულ -**ელ** სუფიქსს მეგრულში კანონზომიერად შეესატყვისება **უ**; იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-94; მაჭავარიანი 1965, 91).

შეიძლება დაისვას საკითხი სვანური **კჟიდ** («კალათი») ძირის სხვა ქართველური ენების მასალასთან მიმართების შესახებ (იხ. Fähnrich 1985, 27).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირეს არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 106-107) და გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 113). გ. კლიმოვმა ქართულ-

ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***კოდ**- (ზმნური), ***კოდ**- (სახელური) და ***კოდალ**- არქეტიპები (ЭСКЯ, 113; Klimov 1998, 97-98).

***კოკ**-

ქართ. **კოკ**- **კოკ**-ორ-ინ-ა «ერთგვარი იხვი»

სვან. **კოკ**- **კოკ**-რაჲ მჷლც «წყლის იხვი»

არ არის დადასტურებული ძველ ქართულში. არის სულხან-საბას ლექსიკონში: «**კოკორინა** პატარა იხვი». ქართული ენის იმერულ დიალექტში გვხვდება **კოკორინა** «იხვის მაგვარი გარეული ფრინველი» (ღლონტი 1974, 298).

ქართული **კოკ**- ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **კოკ**-.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähhrich 1985, 27).

***კოლ**-

ქართ. **კელ**- **კელ**-ა; ნა-**კელ**-ი

სვან. **კოლ**- **კოლ** «ნაკელი»

ქართული ენის იმერულ დიალექტში დასტურდება **კელ**-ა «ნაკელი; **ნეხვი**» (ღლონტი 1974, 278). სულხან-საბას ლექსიკონში გვხვდება **კელ-ა** «მწერის» მნიშვნელობით. ეს სიტყვა შემონახულია ქიზიყურ, **ფ**შაურ და თუშურ დიალექტებში და **კელ**- («ნეხვი») ძირისაგან უნდა იყოს წარმოქმნილი.

თუ შესაძლებელია ქართული და სვანური ძირების დაკავშირება, უნდა ვივარაუდოთ, რომ **კელ**-<***კოლ**- უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 43).

***კონცხ**-

ქართ. **კონცხ**- **კონცხ**-ი

მეგრ. **კონჩხ**- **კონჩხ**-ი «ნაპირი; კიდე»

დასტურდება ძველ ქართულში: **კონცხნი** კლდისანი, ერთი იმიერ და ერთი ამიერ, I მეფ. 14,4 O; ჰყვანდა მათ თანა ჯორი ერთი და ივლტოდა მათგან და მიიწია იგი **კონცხსა** ერთსა მის მთისასა, Sin.-46 213v,3-5 და სხვ.

სულხან-საბას განმარტებით, «**კონცხი** ესე არს ცხვირი კლდეთა, მაგარი და ძნელოვანი».

ქართულ **კონცხ**- (<***კონცხ**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კონჩხ**-. მეგრული ძირს უნდა უკავშირდებოდეს **კონჩხ**- ტოპონიმი (ინჩხურის თემი, ცაგერის რაიონი).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 43; შდრ.: მაჭავარიანი 1969, 160).

***კოპ-**

ქართ. **კოპ- კოპ**-ე

მეგრ. **კოპ- კოპ**-ა «კოპე»

ლაზ. **კოპ- კოპ**-ა «ციცხვი»

არ არის გამოვლენილი ძველი ქართული ენის წერილობით ძეგლებში. სულხან-საბას განმარტებით, «**კოპე** საღვინე არს».

ქართულ **კოპ-ე** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კოპ-ა** და ლაზური **კოპ-ა**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 103); ლაზური ექვივალენტი ნ. მარმა გამოავლინა (იხ. Klimov 1998, 99).

***კოწახურ-**

ქართ. **კოწახურ- კოწახურ**-ი

მეგრ. **კორწოხულ- კორწოხულ**-ი/**კორწოხუ**-ი «კოწახური»

**კოწახური** დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში.

შესაძლოა, ქართული **კოწახურ**-ის შესატყვისი იყოს მეგრული **კორწოხულ**- (<***კორწოხურ**- დისიმილაციის შედეგად. **რ** მეგრულში განვითარებულია. **კორწოხუი**<**კორწოხური**).

ცხადია, რომ **კოწახურ**- ფუძეა, ოღონდ მისი შემდგომი სეგმენტაცია ჯერჯერობით არ ხერხდება.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1999a, 127).

***კრ-**

ქართ. **კრ- კრ**-იალ-ი

სვან. **კჷრ-** ლი-**კჷრ**-ე «ბრწყინვა»; მჷ-კჷრ-ა «კრიალა»; ნა-**კჷრ**-ი «კრიალი; ბრწყინვა»; **კჷრ**-ე «ბრწყინავს» ...

არ არის დადასტურებული ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში.

ქართული **კრ**- ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **კჷრ**-.

მასალა მ. წერეთელმა შეაპირისპირა (Tseretheli 1959, 90). ***კრ**-არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 114; Klimov 1998, 99).

***კრაბ-**

ქართ. **კრებ-/კრიბ-/კრბ-** **კრებ**-ს; **კრიბ**-ა; შე-**კრბ**-ა ...

მეგრ. **კორობ-** **კორობ**-უ-ა «კრება»; ვ-**კორობ**-უნ-ქ «ვკრებ»; ვ-**კორობ**-ი «შევკრიბე»; **კორობ**-ილ-ი «შეკრებილი» ...

ლაზ. **კორობ-** ო-**კორობ**-უ «შეკრება»; ბ-**კორობ**-უმ «ვკრებ»; ბ-**კორობ**-ი «შევკრიბე» ...

გვხვდება ძველ ქართულ ძეგლებში: თქუა: **ვკრიბო** თავი და **შევიკრიბო** შორის მჭელეულსა მომკალთა შემდგომად, რუთ. 2,7 O, (მცხეთ.), BD; ნუ წარხუალ **კრებად** სხჳსა ყანასა, რუთ. 2,8 O; აღდგა **კრებად** თავისა, იქვე 2,15 O; **კრებაჲ** ყო ძემან ადერისმან, მეფემან ასურასტანისამან, ყოვლისა მის ბანაკისა მისისაჲ, IV მეფ. 6,24 O; აღდგეს მასვე ჟამსა შინა და მოხიქცეს იერუსალჱმდ და პოვნეს **კრებულად** ათერთმეტნი იგი, ლ. 24,33 L; რომელი არა **შეხკრებს** ჩემ თანა, იგი **განხაბნევს**, მ. 12,30 (ხანმ.) და სხვ.

მეგრული და ლაზური ფორმები გვავარაუდებინებს ქართულში ***ა** ხმოვნის აღდგენას (შდრ.: Klimov 1998, 100).

ქართულ **კრებ-** (<***კრაბ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კორობ-** (<***კრობ-**) და ლაზური **კორობ-** (<***კრობ-**).

მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1914, 34). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***კრებ-** (ЭСКЯ, 115), ***კრებ-/კრიბ-** და ***კრეფ-/კრიფ-** არქეტიპები (Klimov 1998, 100).

***კრაჳ-**

ქართ. **კრავ-** **კრავ**-ი

მეგრ. **კირიბ-/კჷრიბ-** **კირიბ**-ი/**კჷრიბ**-ი «კრავი»

დასტურდება ძველ ქართულში: ხრქუა იესუ მას: დააძოვენ **კრავნი** ჩემნი, ი. 21,15 (ხანმ.); ვითარცა **კრავი** ნათესავისათჳს კაცთაჲსა მოვედ დაკლვად, ხანმ. მრავალთ. 7v,17-20a და სხვ.

ქართულ **კრავ-** ძირს მეგრულში შეესატყვისება მეგრული **კირიბ-** (<***კრობ-** ანაპტიქსური ი-ს განვითარებისა და უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გა-

მყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170; **ვ/ბ** შენაცვლება სხვა შემთხვევაშიც გვხვდება: ქართ. **ტყავ-** : მეგრ. **ტყებ-**, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 111).

ქართული და მეგრული ენების მონაცემები შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 102). ***კრაჸ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 115; Klimov 1998, 99; შდრ.: გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 111).

***კრეჭ-/კრიჭ-**

ქართ. **კრეჭ-/კრიჭ-** **კრეჭ**-ს; და-**კრიჭ**-ა; **კრეჭ**-ა; და-**კრეჭ**-ილ-ი ...

მეგრ. **კირაჭ-/კირიჭ-/კირჭ-** **კირაჭ**-უ-ა «კრეჭა»; ი-**კიროჭ**-უ-(ნ) «იკრიჭება»; **კირაჭ**-ილ-ი «დაკრეჭილი» ...

ლაზ. **კრიჭ-** ო-**კრიჭ**-უ «კრეჭა» ...

სულხან-საბას ლექსიკონის E ხელნაწერში დასტურდება: **კრეჭა** კბილისა.

ქართულ **კრეჭ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კრიჭ-** და ლაზური **კრიჭ-** (<საერთოზანური ***კრ̥ჭ-** არქეტიპისაგან). მეგრულსა და ლაზურში **ჭკ** არ ჩამოყალიბდა თავკიდურა კ-ს დისიმილაციური ზეგავლენის შედეგად (ამ მოვლენის შესახებ გ. მაჭავარიანმა მიუთითა, იხ. გამყრელიძე 1959, 21).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ტ. გუდავამ (გუდავა 1974, 133-135); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 19).

***კრკილ-**

ქართ. **რკილ-/კირკილ-** **რკილ**-ი «ჩრჩილი»; **კირკილ**-ი «მწერი, რომელიც ტყავს უჩნდება; ჩრჩილი»

მეგრ. **კირკილ-/კიკილ-** **კირკილ**-ი/**კიკილ**-ი «ჩრჩილი»

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება: «**კრკილი** ჴმელთ ჴორცთ გამრყვნელი ჭუა».

ქართულ **კრკილ-** (<***კრ̥კილ-**) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კირკილ-** (<***კრ̥კირ-**; ***რ̥** სონანტის რეფლექსების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94-104; **რ-რ>რ-ლ** დისიმილაციის შედეგად; **კიკილ-<კირკილ-** რ-ს დაკარგვის გზით, იხ. ЭСКЯ, 116).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***კრ̥კილ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლი-

მოვმა (ЭСКЯ, 116; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 191; Klimov 1998, 100).

***კროხ-**

ქართ. **კრუხ- კრუხ**-ი; **კრუხ**-უნ-ი; **კრუხ**-უნ-ებ-ს ...

მეგრ. **კუხ- კუხ**-ან-ს «კრუხუნებს»

ლაზ. **კროხ-/კოხ- კროხ**-ამ-ს/**კოხ**-ამ-ს «კრუხუნებს»

სვან. **კრუხ-/კროხ- კრუხ**-ე/**კროხ**-ე «კრუხუნებს»

ქართული **კრუხ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **კუხ-** (<***კრუხ-**), ლაზური **კროხ-/კოხ-** (<***კრუხ-**) და სვანური **კრუხ-/კროხ-**.

აშკარაა ძირის ხმაბაძვითი ხასიათი.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 298-299); სვანური ექვივალენტი გამოავლინა და ***კროხ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 116; შდრ.: Klimov 1998, 101).

***კრტ-**

ქართ. **კრტ-/კორტ-** და-**კრტ**-ნ-ა; **კორტ**-ნ-ა; ნა-**კრტ**-ენ-ი ...

მეგრ. **კირტ- კირტ**-ონ-უ-ა «კორტნა»; გო-**კირტ**-ონ-ილ-ი «გაბრდღვნილი»; **კირტ**-ონ-ჷნ-ს «კორტნის»; **კირტ**-აფ-ა «შუღლი; მტრობა» ...

ლაზ. **კირტ-**

სვან. **კჷრტ-/კირტ-** ლი-**კჷრტ**-ჷნ-ე «კორტნა»; ხჵ-ა-**კჷრტ**-ჷნ-ე «ვხვრეტ»; ლჷ-**კჷრტ**-ჷნ-ე «დახვრეტილი»; **კირტ**-ილ «ნაფლეთი; ნაგლეჯი» (ლშხ.); **კინტ**-ილ «id.» (ბქ.) ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ნუ ემსგავსები, ჵ კაცო, გულფიცხელობასა რომლისამე მფრინველისასა, რომელთა-იგი რაჟამს იხილნიან მართუენი იგი მათნი მფრინვალედ, **ჰკორტნიდიან** მათ, ექუს. დღეთ. (აბ.) 117,4-6; ყოველთა უძლურთა, რომელნი არიედ ჴელმწიფებასა თქუენსა ქუეშე, მათ **დაჰკორტნიდით**, ესაია 58,3 J; უცხოთა მიერ ნადირთა და მფრინველთა ველურთა **დაკორტნილი** განჰრყუნის შუენიერებასა თჳსსა, A-1105 453v; **ნაკრტენი** მუცლისა მისისაჲ ჰკურნებს თუალთა დადგომილთა, შატბ. კრებ. 177,28-29; აწ ვითარ გრწამს, თუ არს ჩემსა ინჩაკუსა მარგალიტი, ვითარცა კუერცხისაოდენი, რამეთუ თჳთ **ნაკრტენითურთ** არცა ხოლო თუ ნასამალი ვარ სირაქლემისა კუერცხისაჲ, ბალავარ. 59,3-9 ბ და სხვ.

ქართულ **კრტ**- (<***კრ̥ტ**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კირტ**-, ლაზური **კირტ**- (შესატყვისობისათვის ***რ̥** : ქართ. **რ** : მეგრ. **ირ** : ლაზ. **ირ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 102-103) და სვანური **კჷრტ**- (<***კირტ**-<***კრ̥ტ**-, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 102-103).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარიამ (ჭარაია 1918, 568); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 116); სვანური – თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 102-103). მათ საერთოქართველური ფუძეენის დონისათვის აღადგინეს ***კრ̥ტ**- არქეტიპი (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 103; შდრ.: ЭСКЯ, 116; Klimov 1998, 101).

***კრჩხ**-

ქართ. **კრჩხ**- **კრჩხ**-იალ-ებ-ა «კივილი»; **კრჩხ**-იალ-ებ-ს «კივის»; ი-**კრჩხ**-იალ-ნ-ა «დაიკივლა» ...

მეგრ. **რჩხ**- ბ-**რჩხ**-ვ-იან-ქ «ვკივი; ვწივი»; ბ-**რჩხ**-ვ-ი-ე «ვიკივლე»; **რჩხ**-ვ-ი-აფ-ი/**ჩხ**-ვ-ი-აფ-ი «კივილი; წივილი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ხოლო დედასა მისსა ვითარცა ესმა ჴმაჲ, ოდეს პასანიკმან ჯუარსა ზედა სამშჭუალსა დასცა კუერი მჭედლისაჲ იერუსალჱმს, აქა ესმა ჴმაჲ და **იკრჩხიალნა** მწარედ დედაკაცმან მან, შატბ. კრებ. 339,18-20; ქუხდა უფალი უცხოთესლთა მათ ზედა ჴმითა **კრჩხიალებისაჲთა**, I მეფ. 7,10 O.

ქართულ **კრჩხ**- ძირს შეესატყვისება მეგრული **რჩხ**- (<***კრჩხ**- **კ**-ს დაკარგვით. **ჩხ**-<**რჩხ**-).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 23).

***კრჭ**-

ქართ. **კრჭ**- **კრჭ**-ენ-ა; ი-**კრჭ**-ენ-ს ...

ლაზ. **კირჭ**- ო-**კირჭ**-ოლ-უ «კრაჭუნი»; **კირჭ**-ოლ-უფ-ს «აკრაჭუნებს» ...

გვხვდება ძველ ქართულში: იკრეკ წინათა, იღრჭენ შუათა, **იკრჭენ** უკუანათა, S-401 335.

ქართულ **კრეჭ**- ძირს შეესატყვისება ლაზური **კირჭ**-. ლაზურში **ჭკ** კომპლექსი არ ჩამოყალიბდა ძირისეული **კ**-ს გავლენით (ამ მოვლენის შესახებ გ. მაჭავარიანმა მიუთითა, იხ. გამყრელიძე 1959, 21).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 23).

***კუ-**

ქართ. **კუ-** **კუ**-ჲ/**კუ**-ვ-ი

მეგრ. **კუ** **კუ** «კუ»

გვხვდება ძველ ქართულში: საკურთხეველები მათი, ვითარცა **კუვები** ოჴერსა ქუეყანასა და აგარაკსა, ოსე 12,12 O; არს მჴეცი, რომელი იწოდების ვაჰანაკრაჲ — **კუვი** ზღჳსაჲ, შატბ. კრებ. 184,23-24; უმრავლესნი მათნი არიან ორცხოვლებითა, ვითარცასახედ **კუვი** და ხჳთქი, ექუს. დღეთ. (აბ.) 96,20-21 და სხვ.

შესაძლოა, ქართულ **კუ-** ძირს შეესატყვისებოდეს მეგრული **კუ**.

მასალა შეაპირისპირა და ***კუ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 103).

***კუთხ-**

ქართ. **კუთხ-** **კუთხ**-ე

მეგრ. **კუნთხ-**/**კურთხ-** **კუნთხ**-უ/**კურთხ**-უ «კუთხე; კიდე»

ლაზ. **კუნთხ-** **კუნთხ**-უ «კუთხე»

გვაქვს ძველ ქართულში: აჰა, დღენი მოვლენ, — იტყჳს უფალი,— და აღეშენოს ქალაქი უფლისაჲ გოდლითგან ანამეილისით ვიდრე ბჭედმდე **კუთხისა**, იერ. 31,38 გ.

ქართული **კუთხ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **კუნთხ**-/ **კურთხ-** (**ნ** და **რ** თანხმოვნები განვითარებულია) და ლაზური **კუნთხ-** (**ნ** განვითარებულია, წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 27); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 103).

***კუმ-**

ქართ. **კუმ-** აღ-**კუმ**-ინ-ვ-ა «კვნესა; ვაება»; აღ-ი-**კუმ**-ინ-ა «დაიკვნესა» ...

მეგრ. **კუმ-** **კუმ**-ინ-უ-ა «წკმუილი»; **კუმ**-ინ-უნ-ს «წკმუის»; ი-**კუმ**-ინ-უ «იკვნესა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: უტეო **კუმინვად** მგონებელი იგი ჩემთჳს და მეჭუელი ბოროტისაჲ, Jer.-9 76r,9-11a; ტკივნეულთა მიმსგავსებულნი **კუმინვასა** იჴუმევდეს, A-129 15v,16-18b; არა **აღიკუმინა** არავინ ძეთა ისრაელისათამან ენითა თჳსითა, ისო ნავე 10,21 (მცხეთ.) BD.

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება **კმინვა** (<**კუმინვა**) «ლომთ ნელიად ჴმიანობა; გინა ნელი კუნესა».

ქართულ **კუმ-** ძირს შეესატყვისება მეგრ. **კუმ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 35-36).

***კუმ-**

ქართ. **კუმ-** მო-**კუმ**-ვ-ა; **კუმ**-ავ-ს; მო-**კუმ**-ულ-ი ...

მეგრ. **კუმ- კუმ**-უ-ა «მოკუმვა»

სვან. **კუმ კუმ** «მუნჯი»

არ დასტურდება ძველ ქართულში, არც სულხან-საბას ლექსიკონში.

ქართულ **კუმ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **კუმ-** და სვანური **კუმ-**.

ქართველურ ენათა მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1987, 37; Fähnrich 1998c).

***კუნტ-**

ქართ. **კუნტ-** მო-**კუნტ**-ვ-ა

მეგრ. **კუნტ- კუნტ**-ა «მოკლე»; დო-**კუნტ**-ორ-ებ-ა «დამოკლება» ...

სულხან-საბას ლექსიკონში გვაქვს «**კუნტვა** შებლუნძვით წოლა».

ქართულ **კუნტ-** ძირს შესაძლოა შეესატყვისებოდეს მეგრული **კუნტ-**.

მასალა რ. აბაშიამ შეაპირისპირა (აბაშია 1998b 7; აბაშია 1998e, 7).

***კურ-**

ქართ. **კურ- კურ**-ივ-ი

მეგრ. **რკვ-** მა-**რკვ**-ა «მაგარი»; მა-**რკვ**-ა-ლ-ია/მა-**რკვ**-ა-ჲა «სქელი; მაგარი»

გვხვდება ძველ ქართულში: არს ასოჲ ესე მაგარი და **კურივი**, კაცისა აგებ. 222,15; ფერი გულისხმისსაყოფელ არს და **სიკურივჱ** საცნობელ არს, იქვე 201,16-17; ვერ დგას გუამი, რაჟამს განეშოვროს მას ფერი და სიმყარჱ და **სიკურივჱ**, იქვე 202,4-5; ოდეს დიდად ნოტიებამან არა შეიწყნარის ტჳფარი ბეჭდისაჲ მის, და არცაღა კუალად **სიკურივემან** შეიწყნარის მსგავსად მისა, იქვე 223,33-34.

სულხან-საბას განმარტებით, «**კურივი** ულრუო და უნახვრეტო».

ქართულ **კურ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **რკვ-** (<***კჴურ-** მეტათეზისის გზით).

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1996a 3; აბაშია 1997d, 30-31).

***კურცხ-**

ქართ. **კუირცხ-** მ-**კჳრცხ**-ე/მ-**კუირცხ**-ი/მ-**კჳრცხ**-ლ-ი «ფხიზელი; მარ-
დი» ...

მეგრ. **კურცხ-** გო-**კურცხ**-უ «გაიღვიძა»; გა-**კურცხ**-ინ-უ «გააღვიძა»;
**კურცხ**-ე «მღვიძარე»; **კურცხ**-ე ვორექ «მღვიძავს»; კურცხ-ინ-
აფ-ა «ღვიძილი» ...

ლაზ. **კუცხ-/კუნცხ-** გო-**კუცხ**-უ/გო-**კუნცხ**-უ «გააღვიძა»; გო-**კუცხ**-ინ-უ
«გააღვიძა»; ო-**კუნცხ**-უ «ღვიძილი» ...

სვან. **ცხ-** ი-ჲ-**ცხ**-ინ-ი «იღვიძებს»; ჟ-ან-ჲა-**ცხ** «გაიღვიძა»; ლი-**ცხ**-ინე
«გაღვიძება»; მე-ჲ-**ცხ**-ე «მღვიძარე» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ვითარცა იხილეს იგი **მკჳრცხედ**, მალვიდეს მას სამ თთუე, გამოსლვ. 2,2 OAKB; ყოველთა საქმეთა შენთა იყავ **მკჳრცხÆ**, ისუ ზირ. 34,27 O; იყო იგი **მკჳრცხე** წინაშე ღმრთისა, საქმ. მოციქ. 4,20; რომელსა ჟამსა იშვა მოსე, და იყო იგი **მკჳრცხლ** წინაშე უფლისა, საქმ. მოციქ. 7,20 გ; დამალეს სამ თუე მამა-დედათა მისთა, რამეთუ იხილეს **მკჳრცხლ** ყრმაჲ იგი, ებრ. 11,23 CD; იხილეს იგი **მკჳრცხლად** და დამალეს იგ სამ თუე, გამოსლვ. 2,2 C და სხვ.

**კუირცხ**-<***კურცხ-** უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199).

ქართულ ***კურცხ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **კურცხ**, ლაზური **კუცხ-** (<**კურცხ- რ**-ს დაკარგვით; **კუნცხ**-<**კურცხ-** ასიმილა-ციის შედეგად. ამ ტიპის ასიმილაციის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 124) და სვანური **ცხ-** (<***კურცხ-**).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მონაცემები არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 300-301); სვანური ექვივალენტი გამოავლინა გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 48; 64; 65; შდრ.: ЭСКЯ, 112). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***კჺირცხ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 111; Klimov 1998, 95).

***კურცხ-**

ქართ. **კუირცხ-** მ-**კჳრცხ**-ლ-ი/მ-**კჳრცხ**-ი «ქვეითი»; მო-**კურცხ**-ლ-ა ...

სვან. **ჭიშხ-/ჭჷშხ- ჭიშხ/ჭჷშხ** «ფეხი»; **ჭჷშხ**-ӓშ «ფერხული»; ლა-
**ჭჷშხ**-არ-ӓშ «საფერხე»; ლი-**ჭჷშხ**-ი «მეკვლეობა»; მჷ-**ჭშხ**-ი
«მეკვლე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მისდევდეს მას **მკჳრცხლ** ქალა-ქებისაგან, მ. 14,13 DE; **მკურცხილ** C; ჰუნეთა ზედა ჯდომისა წილ

უჯამურნი **მკჳრცხლ** წარვიდეთ წარმტყუენველთა ჩუენთა თანა, მამ. სწავლ. 147,5-6; **მკჳრცხ** მავლინებდეს, Sin.-62 5v,19-20b; წარმოვიდეს ძენი ისრაჱლისანი რამჱსით სოქოთად ექუსას ათასი მამაკაცი **მკჳრცხლი** გარეშე ჭურჭლისა მათისა, გამოსლვ. 12,37 O; წარვიდეს შენგან **მკჳრცხლნი,** წარქცეულნი მტერთაგან, ბარუქ 5,6 O; **მკურცხილნი** J; **მკურცხილნი** ყოველთაგან ქალაქთა მირბიოდეს მუნ, მრკ. 6,33 C; ოდესმე მოგზაურობნ და **მკჳრცხლმავალობნ**, A-689 166v,13-15a და სხვ.

**მ-კჳრცხ-ლ-** ფუძისათვის ამოსავალია **კურცხ-** (შდრ.: მო-**კურცხ-**ლ-ა, აგრეთვე ძველ ქართულში ზოგჯერ გამოვლენილი **მ-კურცხ-ილ-**). **კურცხ->კუირცხ-** უმლაუტის შედეგად ((უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199).

ძველ ქართულში **მკჳრცხლ-, მკჳრცხ-** გარეგნულად ომონიმური ფორმაა, რაც კარგად ჰქონდა შენიშნული სულხან-საბას. იგი აღნიშნავდა: «**მკჳრცხესა** და **მკჳრცხლსა** განკრძალვით გარჩევა უნდა, ვიეთნი მწერალნი არ(ა) დაჰკვირებიან; **მკვირცხე** არს, რომლისათვის სტეფანე იტყვის (გამოსლვათას 2,2): «მოსე **მკვირცხე** წინაშე უფლისა», რომელსა ლათინურად ეწოდების გროტო, ამას თარგმანი იტყვის: **მკვირც** სახარულევანსა, გინა სათნოსა, გინა სასურველსა, გინა შვენიერსა ეწოდებისო; **მკჳრცხლ**, რომელსა ლათინურად ეწოდების პიდესტრას, ესე არს ქვეითი, ფრჴივ მავალი. სადაცა რომელი სიტყვამან აძლიოს, წერილში გარჩევა ჯამს».

ქართული **კურცხ-** (<***კურცხ-**) ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **ჭიშხ-**. სვანურში უნდა გვქონოდა ***კურჩხ-, რ-**ს დაკარგვისა და **ჩ-**ს დეზაფრიკატიზაციის შედეგად — **ჭიშხ**. რა თქმა უნდა, ისმის საკითხი ***კურცხ-** ძირის ***კჳარცხ-** ძირთან მიმართების შესახებ. არაა გამორიცხული, ***კურცხ-** წარმოადგენდეს ***კჳარცხ-** ძირის რედუცირებულ ვარიანტს.

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***კურცხ-** არქეტიპი აღადგინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 23).

***კუტ-**

ქართ. **კუტ- კუტ**-უ «penis»; **კუტ**-ა «ბიჭო»

მეგრ. **კუტ- კუტ**-უ «penis»

ლაზ. **კუტ- კუტ**-უ «penis»

ქართულ **კუტ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **კუტ-** და ლაზური **კუტ-**.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა ივ. ჯავახიშვილმა შეაპირისპირა (ჯავახიშვილი 1950, 205-206). გ. კლიმოვი საერთო-ქართველური ფუძე-ენისათვის აღადგენს ***კუტუ-** არქეტიპს (ЭСКЯ, 118; Klimov 1998, 105).

***კუწ₁-**

ქართ. **კუწ-** და-**კუწ**-ვ-ა; და-**კუწ**-ა ...

მეგრ. **კუჭ- კუჭ**-უ «პატარა; დაბალი»

სვან. **კოჭ- კოჭ**-ოლ «პატარა»

სულხან-საბას განმარტებით, «**დაკუწვა** წვლილად დაჭრა». და-**კუწ**-ვ-ა ნასახელარი ზმნა უნდა იყოს. **კუწ-** (<***კუწ₁**-) ძირის კანონზომიერი შესატყვისები ჩანს მეგრული **კუჭ-** და სვანური **კოჭ-**. სვანურში დასტურდება ამ ფუძის **კოტ-ოლ-** და **კოწ-ოლ-** ვარიანტებიც, რომლებიც მიღებულია ბგერწერის კანონის მიხედვით.

მეგრული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ; ქართული ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (ფენრიხი, სარჯველაძე 1990 195).

# ლ

***ლ-**

ქართ. **ლ-** და-**ლ**-ევ-ნ-ა «შემცირება»; გან-**ლ**-ევ-ა; გან-**ლ**-ე-ულ-ი ...

მეგრ. **ლ-** ბ-ა-**ლ**-ენ-ქ «ვამცირებ»; დგ-ბ-ა-**ლ**-ი «შევამცირე»; ი-ბ-**ლ**-უ-უ-ქ «ვმცირდები»; ი-ბ-**ლ**-ი-ი «დავილიე» ...

გვხვდება ძველ ქართულში: შეიმოსოს მღდელმან მან სამოსელი სელისაჲ და ნიფხავი შეიმოსოს სხეულთა მისთა დ აღიღოს შესაწირავი იგი, რომელ **განლია** ცეცხლმან, ლევ. 6,3 O; სიწითლჱ ივლტის **განლევითა** სისხლისაჲთა, ბას. კეს. სწავლ. 118,19; დაყვეს მრავალი ჟამი ზღუასა მას შინა ნავითა მით, ვიდრემდის **დაილია** წყალი მათი, ლიმონ. 68,9-10; მოიწია ჟამი დღისა **დალევნისა**, მოქც. 102,10 და სხვ.

ქართულ **ლ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ლ-**.

მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 269; იხ. აგრეთვე Fähnrich 1975, 344; Fähnrich 1980a, 180).

***ლ-**

ქართ. **ლ-** ვ-ე-**ლ**-ი; **ლ**-ოდ-ინ-ი ...

მეგრ. **ლ-** ვ-ე-**ლ**-გქ «ველი»

გვხვდება ძველ ქართულში: **მელიან** მე, მ. 15,32 (ხანმ.); ამის ეკლესიისა ყრმანი შეკრებულ არიან და **ხელიან** სასიტყუელსა მას, ხანმ. მრავალთ. 8bv,2-6b; **მელოდე** მე შჳდ დღე, ვიდრემდე მოვიდე შენდა, I მეფ. 10,8 O; არა მძიმე არს შენდა დგომაჲ და **ლოდებაჲ**, კლარჯ. მრავალთ. 282,16-17 და სხვ.

ქართული **ლ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **ლ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 344; 1988a, 180).

***ლაბ-**

ქართ. **ლბ-** და-**ლბ**-ობ-ა; **ლბ**-ილ-ი; სი-**ლბ**-ო ...

მეგრ. **ლიბ-** ა-**ლიბ**-არ-ენ-ს «ალბობს»; და-ა-**ლიბ**-არ-უ «დაალბო»; **ლიბ**-უ «ლბილი» ...

ლაზ. **ლობ-/ლიბ-** დო-**ლობ**-ინ-უ/დო-**ლიბ**-ინ-უ «დაალბო»; **ლიბ**-უ «რბილი» ...

**ლბ-** (<***ლაბ-**) ძირისაგან ნაწარმოები ფორმები გვხვდება ძველ ქართულში: **ლბილ** იყვნეს სიტყუანი მათნი უფროჲს ზეთისა და იგინი იყვნეს, ვითარცა ისრისპირნი, ფსალმ. 54,22; ფიცხელ არს რკინაჲ, ხოლო ცეცხლმან **დაალბის** იგი, მამ. სწავლ. 309,3; პოვეს მცირედ პაქსიმადი და ოსპნი **დამბალი** და ყვეს სიყუარული, A-1105 182v და სხვ.

ქართულ ***ლაბ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ლობ-** (**ლიბ-**<***ლუბ-**<**ლობ-**, ჩიქობავა 1938, 303) და მეგრული **ლიბ-** (<***ლუბ-** <***ლობ-**, იხ. ჩიქობავა 1938, 303). ქართულ **ლბ-ილ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ლიბ-უ** და ლაზური **ლიბ-უ** (შეფარდებისათვის ქართ. **-ილ** : მეგრ. **-უ** : ლაზ. **-უ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 93).

ქართული და მეგრული ენების მონაცემები შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 123); ლაზური ექვივალენტი მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 302-303). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***ლბ-** (ЭСКЯ, 120), ***ლაბ-/ლბ-** და ***ლბ-ილ-** არქეტიპები (Klimov 1998, 106; 108), თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა — ***ლბ-** (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 124). ***ლაბ-** არქეტიპი ქართულისათვის არნ. ჩიქობავამ ივარაუდა (ჩიქობავა 1938, 303).

**ლაგ-**

ქართ. **ლაგ-** **ლაგ**-ებ-ა; და-**ლაგ**-ებ-ა ...

მეგრ. **ლოგ-** **ლოგ**-უ-ა «გამოფენა; გაშლა» ...

ქართულ **ლაგ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ლოგ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 43).

***ლალ-**

ქართ. **ლალ-** **ლალ**-ვ-ა «დევნა; გარეკვა»; მი-**ლალ**-ავ-ს «მიერეკება»; წა-**ლალ**-ა «გარეკა» ...

მეგრ. **ლოლ-** **ლოლ**-უ-ა «გარეკვა»; გო-**ლოლ**-უ «ფარეკა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: **ჰლალვიდეს** მწყემსნი გერარელთანი მწყემსთა ისაკისთა, შესაქ. 26,20 O; თხარა ჯურღმული სხუაჲ და არა **ჰლალვიდეს** მისთჳს, იქვე 26,22 O; განრისხნა იაკობ და **ჰლალვიდა** ლაბანს, იქვე 31,26 O და სხვ.

ქართულ **ლალ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ლოლ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36).

***ლალ-**

ქართ. **ლალ-** მო-**ლალ**-ვ-ა «გატრუსვა; ალზე რისამე გატარება» ...

მეგრ. **ლოლ-/ლულ-** **ლოლ**-ი «ბოლი»; **ლულ**-ილ-ი «გაბოლილი»; **ლულ**-ან-ც «ბოლავს» ...

ქართულ **ლალ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ლოლ-** (**ლულ-**<**ლოლ-**). ქართული **ლალვა** ნასახელარი ზმნა ჩანს (ამოსავალად **ლალ-** სახელური ფუძე ივარაუდება).

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1984, 43).

***ლაფ-**

ქართ. **ლაფ-** **ლაფ**-ი

მეგრ. **ლოფ-** **ლოფ**-ო «ტლაპო»

ქართულ **ლაფ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ლოფ-** (-ო სუფიქსია).

მასალა შეაპირისპირა პ. ცხადაიამ (ცხადაია 1998a, 135-136).

***ლაფან-**

ქართ. **ლაფან- ლაფან**-ი

მეგრ. **ლეფონ- ლეფონ**-ი «ლაფანი»

ქართული **ლაფან-** ფორმის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **ლეფონ-** (გასარკვევია ე ხმოვნის წარმომავლობა).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***ლაღჳ-**

ქართ. **ლეღუ- ლეღუ**-ი; **ლეღ**-ოვან-ი; მე-**ლეღვ**-ია ...

მეგრ. **ლუღ- ლუღ**-ი «ლეღვი»; მა-**ლუღ**-ია «მელეღვია»; **ლუღ**-ონ-ი «ლეღვნარი»; **ლუღ**-ონ-უ-ა «ფრცქვნა» ...

ლაზ. **ლუღ- ლუღ**-ი «ლეღვი»; მა-**ლუღ**-ე «მელეღვია» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მო-ნუ-ისთულიან ეკალთაგან ყურძენი, ანუ კუროჲსთავთაგან **ლეღჳ**? მ. 7,16 (ხანმ.); სადა-იგი არს **ლეღუნარი** ფრიადი, A-1103 25v,3-4a; დასცა ვენაჴები მათი და **ლეღუოვანი** მათი, ფსალმ. 104,33 გ; **ლეღოვანი** ბ; **ლეღოანი** ა; არცაღა თუ **ლეღჳსფურცელი** რაჲ გჳჭმს ჩუენ, ბარსაბ. 214,1-2; აჴმობდა **ლეღჳსკუერსა**, II მეფ. 17,19 J და სხვ.

ქართული **ლეღუ**-<***ლაღჳ-** უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199).

ქართული ***ლაღჳ-** ძირის შესატყვისად საერთოზანურში უნდა ყოფილიყო ***ლოღჳ-**, რომლისგანაც ტ. გუდავას მიერ დადგენილი წესის თანახმად მივიღეთ მეგრული **ლუღ-** და ლაზური **ლუღ-** (იხ. გუდავა 1960, 120).

სარწმუნო სვანური შესატყვისი ჯერჯერობით გამოვლენილი არ არის (შდრ.: ЭСКЯ, 119).

ქართული და მეგრული ენების მასალა მ. ბროსემ შეაპირისპირა (Brosset 1849, 77); იხ. აგრეთვე ჭარაია 1895, XII, 106; ჭარაია 1918, V); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 162). ***ლაღუ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ტ. გუდავამ (გუდავა-1960, 122; იხ. აგრეთვე ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 197; Klimov 1998, 107; შდრ.: ЭСКЯ, 119).

***ლაშ-**

ქართ. **ლაშ- ლაშ**-ი «ბაგე; ტუჩი»

მეგრ. **ლეჩქვ- ლეჩქვ**-ი «ბაგე; ტუჩი»

ლაზ. **ლეშქ- ლეშქ**-ი «ბაგე; ტუჩი»

გვხვდება ძველ ქართულში: კაცი იყოჲს ... თუალცოტაჲ და **ლაშფართოჲ**, ეტლ. 11,21; იყოს ... ზოგი მჭლე და ზოგი – **ლაშფართოჲ**, იქვე 12,26.

ქართულ **ლაშ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ლეჩქვ-** და ლაზური **ლეშქ-**. მეგრული და ლაზური ფორმებისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ლოშქ-**, რომელმაც უმლაუტის გზით მოგვცა ლაზური **ლეშქ-** და მეგრული ***ლეშქ->ლეჩქვ-** (იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 167). მეგრულში **ვ** განვითარებულია (შდრ.: ჩიქობავა 1938, 52; Schmidt 1962, 120).

სვანური ექვივალენტი ჯერჯერობით არ არის გამოვლენილი.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 30). ქართულ-ზანური ერთიანობის ეპოქისათვის ***ლაშ-** არქეტიპი აღადგინეს გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 120; Klimov 1998, 107), თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 167; შდრ.: Schmidt 1962, 120).

***ლაწ-**

ქართ. **ლაწ-** **ლაწ**-უნ-ი/**ლაწ**-ან-ი; **ლაწ**-ა-**ლუწ**-ი ...

მეგრ. **ლორწ-** **ლორწ**-უ-ა «დარტყმა»; ქო-**ლორწ**-უ «დაარტყა» ...

სვან. **ლწ-** ლი-**ლწ**-ი «დარტყმა»; ლა-**ხ-ლჺწ** «დაარტყა» ...

ქართული **ლაწ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრ. **ლორწ-** (მეგრულში **რ** განვითარებულია) და სვანური **ლწ-** (<***ლეწ-**).

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1997d, 31-32).

***ლაქ-**

ქართ. **ლაქ-** გა-**ლაქ**-ვ-ა; გა-**ლაქ**-ულ-ი ...

სვან. **ლქ-** ლი-**ლქ**-ე «ცემა; გალახვა»

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება **ლაქვა**, **გალაქვა**, **მილაქვა**, **მოლაქვა** ფორმები.

ქართულ **ლაქ-** ძირს შეესატყვისება სვანური **ლქ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა.

***ლეგ-**

ქართ. **ლეგ-** **ლეგ**-ა-ი «ცუდი»

სვან. **ლეგ-** **ლეგ**-დ ლი «ავად არის»

ქართული ენის თუშურ დიალექტში დასტურდება **ლეგ**-ა-ი «ცუდი», რომლის **ლეგ-** ძირის შესატყვისი შესაძლოა იყოს სვანური **ლეგ-**.

მასალა შეაპირისპირა და ***ლეგ**- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1991, 16).

***ლედლ-**

ქართ. **ნედლ- ნედლ**-ი; სი-**ნედლ**-ე «სინესტე» ...

მეგრ. **ლადირ-/ლადგ̂რ- ლადირ**-ი/**ლადგ̂რ**-ი «ნედლი»; ვ-ი-**ლადგ̂რ**-უ-უ-ქ «ვახლდები» ...

ლაზ. **ლადრ- ლადრ**-ე/**ლარდ**-ე «ნედლი»; **ლადრ**-ობ-ა/**ლარდ**-ობ-ა «სინესტე» ...

სვან. **ლერდ**- ა-**ლერდ** «ნედლი»

დასტურდება ძველ ქართულში: იაკობ მოიღო კუერთხი ბრაწისაჲ და ნიგუზისაჲ და ძელქვისაჲ **ნედლი**, შესაქმ. 30,37 O; განვაჴმო ხჱ **ნედლი** და აღმოვაცენო ხჱ ჴმელი, ეზეკ. 17,24 OJ; გასუ შენ ღჳნისაგან სულნელთასა, **სინედლისაგან** ბროწეულთა ჩემთასა, ქებ. ქებ. 8,2 (მცხეთ.); ყოველნი ბარკალნი შეიგინნენ **სინედლითა**, ეზეკ. 21,12 J და სხვ.

როგორც სხვა ქართველური ენების მონაცემებთან შეპირისპირება ცხადყოფს, ქართული **ნედლ**-<***ლედლ**-<***ლედლ̣**-.

ქართულ ***ლედლ**- (<***ლედლ̣**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ლადირ**- (***ლ̣** სონანტმა მეგრულში **ირ** მიმდევრობა მოგვცა; იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 75), ლაზური **ლარდ**- (<**ლადირ**-ი-ს დაკარგვისა და მეტათეზისის შედეგად) და სვანური **ლერდ**- (<***ლედლ**-< ***ლედლ̣**-).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 109); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 244); სვანური – ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 27). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***ნედლ̣**- არქეტიპი (ЭСКЯ, 146; Klimov 1998, 140).

***ლეზჳ̂-**

ქართ. **ლეზვ- ლეზვ**-ი «დორბლი»; **ლეზვ**-იან-ი «დორბლიანი»

მეგრ. **ლეჟვ- ლეჟვ**-ა «ქაფი (ცხოველის პირში)

ლაზ. **ლეჟვ- ლეჟვ**-ერ-ა «დორბლიანი ბიჭი»

ქართულ **ლეზვ**- (<***ლეზჳ̂**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ლეჟვ**- და ლაზური **ლეჟვ**- (მეგრული და ლაზური ფორმები მომდინარეობენ საერთოზანური ***ლაჟჳ̂**- არქეტიპისაგან უმლაუტის

შედეგად; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-168).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 341); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 20).

***ლეკჳ-**

ქართ. **ლეკუ- ლეკუ**-ი «ნაშიერი»; **ლეკვ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ლაკვ- ლაკვ**-ი «ლეკვი»

ლაზ. **ლაკ-/ლაჭ- ლაკ-ი/ლაჭ**-ი «ლეკვი; ძაღლი»; **ლაკ-**ოტ-ი «ლეკვი» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **ლეკუ** ლომისა იუდა, მცენარისაგან აღმოჰჴედ, შვილო ჩემო, შესაქმ. 49,9 O; შეჭამნენ იგინი **ლეკუთა** მაღნარისათა მუნ, ოსე 13,8 O; იყოს ნეშტი იგი იაკობისი წარმართთა შორის და ერსა შორის მრავალსა, ვითარცა ლომნი საცხოვართა შორის მაღნარსა შინა, და ვითარცა **ლეკუნი** ლომისანი შორის სამწყსოსა ცხოვართასა, მიქია 5,8 J და სხვ.

ქართულ **ლეკუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ლაკვ-** და ლაზური **ლაკ-** (<***ლაკჳ-** ჳ-ს დაკარგვით. ათინური დიალექტის **ლაჭ-**<**ლაკ-**, იხ. ჩიქობავა 1938, 85). ლაზურში **ლაკ-** ძირს აქვს როგორც «ლეკვის», ისე «ძაღლის» მნიშვნელობები (ჭარაია 1918, 211; შდრ.: ჩიქობავა 1938, 85; ЭСКЯ, 120). ცხადია, ეს მეორეული მოვლენაა. **ლაკ-** ძირისაგან არის ნაწარმოები **ლაკ-ოტ**-ი («ლეკვი»), რომელიც სომხურშია შესული (Марр 1909a, 072).

ჯერჯერობით უცნობია სვანური ექვივალენტი.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 103; ჭარაია 1918, V); ლაზური და ქართული – ნ. მარმა (Марр 1909a, 072). ***ლეკჳ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 120; Klimov 1998, 108).

***ლელ-**

ქართ. **ლელ- ლელ**-ი; **ლერ**-წამ-ი

მეგრ. **ლარ- ლარ**-ჭამ-ი/**ლარ**-ჭემ-ი «ლერწამი»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ქუეშე თითოფერთა ხეთა დაწუს: ჭილსა თანა, ლერწამსა და **ლელსა**, იობ. 40,16 (მცხეთ.); **ლერწამი** შემუსრვილი არა განტეხოს, მ. 12,20 (ხანმ.); შთაგორდა **ლერწმოვანსა** მას მახლობელად წყაროსა, H-341 553; ვიდრე საფუძვ-

ლადმდე მისა მოოჭრდეს და, ვითარცა ბრწამლი მოხეული, შეიჭამოს და, ვითარცა **ლერწმოანი**, სიჭმელითა სავსჱ, ნაუმ 1,10 J და სხვ.

**ლელ-წამ->ლერ-წამ-** დისიმილაციის შედეგად.

**ლერ-წამ-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ლარ-ჭამ-**. ამ ფუძის **ლარ-** წარმოგვიდგენს ქართული **ლელ-** ძირის კანონზომიერ შესატყვისს. სამეგრელოში ძველად არსებულა საკრავი, რომელსაც **ლარ-ჭემ**-ს უწოდებდნენ (ს. მაკალათია).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. როგავამ (როგავა 1945, 231). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***ლელ-**, ***ლელ-წ̣ამ-**, (ЭСКЯ, 120-121); ***ლერ-წ̣ემ-** არქეტიპები (Klimov 1998, 108-109).

***ლელე-**

ქართ. **ლელე- ლელე** «შტერი; ლენჩი»

მეგრ. **ლალა- ლალა** «მშიშარა; ზარმაცი; ღარიბი»

ქართული ენის იმერულ დიალექტში დასტურდება **ლელე**.

ქართული **ლელე** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ლალა.**

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1985, 27).

***ლეს-**

ქართ. **ლეს- ლეს**-ვ-ა; აღ-ი-**ლეს**-ავ-ს; აღ-**ლეს**-ულ-ი ...

მეგრ. **ლას- ლას**-უნ-ს «ლესავს»; **ლას**-უ-ა «ლესვა; ხეხვა»; **ლას**-ირ-ი «გახეხილი»; **ლას**-ირ-ელ-ი «გალესილი»; **ლას**-ირ-უ-ა/**ლას**-გრ-უ-ა «ლესვა» ...

ლაზ. **ლას**- ო-**ლას**-ირ-ე «ლესვა»; **ლას**-ირ-უმ-ს «ლესავს»; დო-**ლას**-ირ-უ «გალესა»; **ლას**-ირ-ერ-ი «გალესილი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ეშუსა ჰგავს, რომელი **ილესავნ** კბილთა, H-2251 294v; არა თუ მოიქცეთ, მახჳლი მისი **ლესულ** არს, ფსალმ. 7,13 და სხვ.

ქართულ **ლეს**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ლას**- და ლაზური **ლას**- (ლაზურში უშუალოდ **ლას**- ძირისაგან ნაწარმოები პირიანი ფორმები არ დასტურდება, იხ. ЭСКЯ, 121). მეგრულში ამ ძირს უკავშირდება როგორც «ლესვის», ისე «ხეხვის» მნიშვნელობები (შდრ.: ЭСКЯ, 121).

ქართული და მეგრული ენების მასალა პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895 XII, 107); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და ქარ-

თულ-ზანური ერთიანობისათვის ***ლეს-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 121; Klimov 1998, 109).

***ლეს-**

ქართ. **ლეს-** მო-**ლეს**-ვ-ა «მოსპობა»; მო-**ლეს**-ა «მოსპო» ...

მეგრ. **ლას-** **ლას**-უ-ა/დო-**ლას**-უ-ა/მო-**ლას**-უ-ა «მოსპობა; განადგურება»; ვ-**ლას**-უნ-ქ/ბ-**ლას**-გ-ნ-ქ «ვსპობ; ვანადგურებ»; მო-ბ-**ლას**-ი «მოვსპე; გავანადგურე»; მო-მ-ი-**ლას**-ა-ს «მომისპოს; მომიშალოს» ...

**ლეს-** დასტურდება ქართული ენის გურულ დიალექტში.

ქართულ **ლეს-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ლას-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 200).

***ლეკჷ̂-/ლკჷ̂-**

ქართ. **ლხვ-/ლხ-** **ლხ**-ობ-ა; **ლხვ**-ებ-ა; გა-**ლხვ**-ა ...

სვან. **ლეკჷ̂-/ლაკჷ̂-/ლკჷ̂-** ლი-**ლეკჷ̂** «ლხობა»; **ლეკჷ̂**-ნ-ი «ლხვება»; ა-**ლკჷ̂**-ნ-ი «გალხვება»; ა-**ლაკჷ̂** «გალხვა» ...

ქართული **ლხვ-/ლხ-** (<***ლეკჷ̂-/ლკჷ̂-**) ძირის შესატყვისი ჩანს სვანური **ლეკჷ̂-/ლკჷ̂-** (**ლაკჷ̂**<**ლეკჷ̂** მ. ქალდანის წესის მიხედვით, ქალდანი 1969).

მასალა ზ. ჭუმბურიძემ შეაპირისპირა (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 201).

***ლოკ-**

ქართ. **ლოკ-** ჰ-**ლოკ**-ს; **ლოკ**-ა ...

მეგრ. **ლოკ-/ლოტკ-** **ლოკ**-უ-ა/**ლოტკ**-უ-ა/**ლოტკ**-ინ-ი «ლოკვა»; ბ-**ლოკ**-გ-ნ-ქ/ბ-**ლოტკ**-გ-ნ-ქ «ვლოკავ»; ბ-**ლოკ**-ი/ბ-**ლოტკ**-ი «ვლოკე» ...

ლაზ. **ლოკ-/ლოსკ-** ბ-**ლოკ**-უმ/ბ-**ლოსკ**-უმ «ვლოკავ»; ბ-**ლოკ**-ი/ბ-**ლოსკ**-ი «ვლოკე»; ო-**ლოსკ**-უ «ლოკვა» ...

სვან. **ლო̄კ-** ხჷ̂-ა-**ლო̄კ**-ე «ვლოკავ»; ლი-**ლო̄კ**-ე «ლოკვა»; ლგ-**ლო̄კ**-ე «გალოკილი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **ლოკდეს** ღორნი და ძაღლნი სისხლსა მისსა, III მეფ. 22,38 J; ძაღლი, რომელი **ლოკდეს** ქლიბსა, თჳსისა სისხლისაგან სუამს, A-92 147v; **ჰლოკნ** გუამსა მისსა, H-622 21v და სხვ.

ქართული **ლოკ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ლოკ-**, ლაზური **ლოკ-** (მეგრ. **ლოსკ-** და ლაზ. **ლოსკ-** ვარიანტების წარმოქმნას ამ ძირის ექსპრესიული ხასიათი უნდა განაპირობდეს) და სვანური **ლჷკ-** (ასახსნელია **ლჷკ-** ვარიანტის ხმოვნის წარმომავლობა).

ქართველურ ენათა მონაცემები შეაპირისპირეს გ. როზენმა (Rosen 1845, 429) და არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 303). ***ლოკ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვია აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 121; Klimov 1998, 110 ). გ. როზენმა მიუთითა ქართველური მასალის შესაძლო კავშირზე ინდოევროპული ენების მასალასთან (Rosen 1845, 429).

***ლოყ-**

ქართ. **ლუყ- ლუყ**-ი/**ლუყ**-ე «არაცხარე»

ლაზ. **ლოყ- ლოყ**-ა «ტკბილი»

**ლუყ**-ი/**ლუყ**-ე დასტურდება ქართული ენის გურულ დიალექტში.

შესაძლოა, **ლუყ-ე** ფორმას შეესატყვისებოდეს ლაზური **ლოყ-ა** (თუ ეს დაკავშირება სწორია, ქართული **ლუყ**-<***ლოყ-**).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 19).

***ლუკუმხა-**

ქართ. **ლუკუმხა-/ლუკუფხა- ლუკუმხა/ლუკუფხა** «ხეჭრელა»

მეგრ. **ლუკუმხა-/ლუკუხა- ლუკუმხა/ლუკუხა** «ხეჭრელა»

ლაზ. **ლუკუმხა ლუკუმხა** «ხეჭრელა»

სულხან-საბას ლექსიკონში გვხვდება «**ლუკუფხა** ხეჭრელა». გურულ დიალექტში გვხვდება **ლუკუმხა/ლუკუმხო**, იმერულში — **ლუკურხო** (<**ლუკუმხო**). **ლუკუფხა**<**ლუკუმხა** (შდრ.: **ფხარ**-ი (დიალექტ.)<**მხარ**-ი).

ქართული **ლუკუმხა/ლუკუფხა** ფორმის შესატყვისი შესაძლოა იყოს მეგრული **ლუკუმხა** (მეგრულში დასტურდება **ლეკუხა** ვარიანტიც, იხ. მაყაშვილი 1961, 98; შდრ.: ჩიქობავა 1938, 130-131) და ლაზური **ლუკუმხა**.

სწორი უნდა იყოს არნ. ჩიქობავას მოსაზრება **ლუკუმხა**- ფუძის რთული შედგენილობის შესახებ (ჩიქობავა 1938, 131).

მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 131).

***ლულ-**

ქართ. **ლულ-/რულ-** **ლულ**-ი/**რულ**-ი; ჰ-**რულ**-ი-ს «სძინავს» ...

მეგრ. **ლურ-/რულ-** **ლურ**-ს «სძინავს»; ქი-დ-ი-**რულ**-უ «დაიძინა»; **ლურ**-ენჯ-ი «მძინარე»; **ლურ**-ი «ძილი» ...

ლაზ. **ლირ-** ო-**ლირ**-უ «თვლემა»; **ლირ**-ს «თვლემს»; **ლირ**-ტ-უ «თვლემდა» (ხოფ.) ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ესე მსგავსებაჲ მრავალსახელთაჲ რაჲმე საქმისა მისგან გონებისა მღჳძარისა **შელულვილ** საშუმინველისა მისგან პირუტყუებრისა, კაცისა აგებ. 170,22-24; არა ვსცე ძილი თუალსა ჩემსა, არცა **რული** თუალთა ჩემთა, ფსალმ. 131,4 B; აჰა, ესერა, მე წინაწარმეტყუელთა მიმართ, — თქუა უფალმან, — რომელნი გამოიღებენ წინაწარმეტყუელებასა ენათასა და შეიქმან ტყუვილით საუცრებასა და **ჰრულის რული** მათი, იერ. 23,31 OJ და სხვ.

ქართულ **ლულ-** ძირს ზუსტად შეესატყვისება მეგრული **ლურ-** (**რულ-**< **ლურ-** მეტათეზისის შედეგად (Schmidt 1962, 121; ЭСКЯ, 123) და ლაზური **ლირ-** (<***ლურ-**, იხ. ჩიქობავა 1938, 302).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1914, 43); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 302). ***ლულ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 123; Klimov 1998, 110).

***ლუმბ-**

ქართ. **ლუმპ-** გა-**ლუმპ**-ვ-ა «დასველება; გაწუწვა»; გა-**ლუმპ**-ულ-ი «გაწუწული» ...

სვან. **ლგ̈მბ-** მგ̈-**ლგ̈მბ** «სველი; ნესტიანი»

ქართული ენის გურულ დიალექტში დასტურდება **გალუმპვა** «გაწუწვა»; **გეილუმპა** «ძლიერ დასველდა».

ქართულ **ლუმპ-** (<***ლუმბ-**) ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **ლგ̈მბ-**.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1985, 27).

***ლუფ-/ლოფ-**

ქართ. **ლიფ-** გა-**ლიფ**-ვ-ა «ცხიმის წასმა; გაჭუჭყიანება»

მეგრ. **ლოფ-** გო-**ლოფ**-უ-ა «ცხიმის წასმა»

შესაძლოა, ქართული **ლიფ-** (<***ლუფ-** ან **ლოფ-** (?) ძირის შესატყვისი იყოს მეგრული **ლოფ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა.

***ლხენ-/ლხინ-**

ქართ. **ლხენ-/ლხინ-** **ლხინ**-ი; **ლხინ**-ებ-ა «შვება; მოსვენება» ...

მეგრ. **რხინ-** **რხინ**-ი «მხიარულება»; ვ-**რხინ**-ენ-ქ «ვმხიარულობ»; ვ-ი-**რხინ**-ე «ვიმხიარულე»; **რხინ**-აფ-ა/ი-თო-**რხინ**-აფ-ა «ამაყობა; ამაღლება (თავისა)»; ი-თგ-მგ-ვ-ო-**რხინ**-უ-ან-ქ «ვამაყობ; ვიმაღლებ (თავს)»; ი-თი-ვ-ო-**რხინ**-ე «ვიამაყე; ავიმაღლე (თავი)» ...

გვხვდება ძველ ქართულში: არა რაჲთა სხუათა **ლხინი** და თქუენ ჭირი, არამედ განსწორებით, II კორ. 8,13; თქუენ სცოდეთ ცოდვაჲ დიდი, და აწ აღვიდე მე ღმრთისა, რაჲთა **გილხინოს** ცოდვათა თქუენთა, გამოსლვ. 32,30 O; უფალო, უფალო, ვინმე დაგითმოს შენ? რამეთუ შენ მიერ არს **ლხინებაჲ**, ფსალმ. 129,3-4 და სხვ.

ქართულ **ლხინ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **რხინ-**.

მასალა ზ. სარჯველაძემ შეაპირისპირა (Sardschweladse 1987, 19).

# მ

***მ-**

ქართ. **მ-** (პირველო ობიექტური პირის ნიშანი) **მ**-სურ-ი-ს (მე/ჩუენ იგი); გან-**მ**-სწავლ-ი-ს (მე/ჩუენ იგი) ...

მეგრ. **მ-** (პირველო ობიექტური პირის ნიშანი) **მ**-ი-ღ-უ «მაქვს (მე იგი); **მ**-ი-ღუნ-ა(ნ) «გვაქვს (ჩვენ იგი)»; **მ**-ო-კო «მინდა (მე იგი)»; **მ**-ო-კონ-ა(ნ) «გვინდა (ჩვენ იგი)» ...

ლაზ. **მ-** (პირველო ობიექტური პირის ნიშანი) **მ**-ო-გურ-ამ-ს «მასწავლის (მე იგი)»; **მ**-ი-წ-უ «მითხრა (მე მან)»; **მ**-ი-ღუნ-ან «გვაქვს (ჩვენ იგი)»; **მ**-კითხ-უმ-ან «გვკითხავს (ჩვენ იგი)» ...

სვან. **მ-** (პირველო ობიექტური პირის ნიშანი) **მ**-ა-ლატ «მიყვარს (მე იგი)»; **მ**-ა-ყა «მყავს (მე იგი)»; **მ**-გ-ტხ-ე «მაბრუნებს (მე იგი)» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მან **მ**რქუა მე, ი. 1,33; 5,11; თხოვად **მ**რცხუენის, ლ. 16,3; **მ**რწამს, უფალო, ი. 9,38; ჰე, უფალო, **მ**რწმენა, ი.

11,20; მარქუ ჩუენ, მ. 22,17; მრკ. 12,14; რაჲ არს ესე, რომელსა მეტყჳს ჩუენ, ი. 16,17; მეტყოდა ჩუენ გზასა ზედა, ლ. 24,32 და სხვ.

ქართულ **მ-** პრეფიქსს ზუსტად შეესატყვისება მეგრული **მ-**, ლაზური **მ-** (მეგრულსა და ლაზურში წარმოდგენილია **მ-** პრეფიქსის პოზიციურად შეპირობებული ვარიანტები, იხ. Кипшидзе 1914, 080-081; Марр 1910, 60-61) და სვანური **მ-**.

ყველა ქართველური ენის მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1847, 421). ***მ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 123; იხ. აგრეთვე ონიანი 1978, 185).

***მ-**

ქართ. **მ-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **მ**-წერ-ი; და-**მ**-წერ-ი; აღ-**მ**-გ-ებ-ი ...

მეგრ. [**მ-**] (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) ჭანჯ-ი «მწერი»

ლაზ. **მ-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) მე-**მ**-ჯღონ-ი «მოძღვარი»

სვან. **მ-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **მჷ**-ყერ «მცემელი; დამრტყმელი»; **მჷ**-წედ «მნახველი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: იხილა კაცი, **მდგომი** პირიპირ მისსა, ისო ნავე 5,13; ნუმცა ვინ თქუენგანი არს ურჩ და **მდრტჳნავ**, მამ. სწავლ. 243,10 და სხვ.

ქართულ **მ-** პრეფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **მ-** (ლაზურში **მ-** იშვიათია; შდრ.: Deeters 1930, 224) და სვანური **მ-**. მეგრულში ***მ-** ანლაუტში თანხმოვანთა წინ დაკარგულია (ამ მოვლენის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84).

ქართული და სვანური ენების მასალა გ. დეეტერსმა შეაპირისპირა (Deeters 1930, 224-225); მეგრული და ლაზური ექვივალენტები გამოავლინა და ***მ-** საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 123; Klimov 1998, 111).

***მ- -ე**

ქართ. **მ- -ე** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მ**-ძლ-**ე**; **მ**-წდ-**ე**; **მ**-წიფ-**ე** ...

ლაზ. **მ- -ე** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მ**-შინ-**ე** «მხსენებელი»

სვან. **მ- -ე** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მჷ**-თრ-**ე** «მსმელი»; **მჷ**-გჭ-**ე** «დამჭერი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ძლიერ არს და **მძლჱ** უფროჲს ყოველთასა ღჳნოჲ, I ეზრა 3,10 O; წესი მსახურთა მისთაჲ და სამკაული მისი და **მწდენი** მისნი და საჭურისნი მისნი, III მეფ. 10,7 J; აღმოსცენდა და აღმოორძდა მორჩი და **მწიფე** იყვნეს ტევანნი იგი ყურძნისანი, შესაქ. 40,10 O და სხვ.

ქართულ **მ- -ე** ცირკუმფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **მ- -ე**.

ლაზური შესატყვისი შემოინახა ალერსობითი მიმართვის **მ-შინ-ე** ფუძემ (ნადარეიშვილი 1962, 178). ლაზური **მ- -ე**<***მ- -ა** უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170).

ქართული და სვანური მაწარმოებლები შეაპირისპირა და ***მ- -ე** ცირკუმფიქსი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 123-124; Klimov 1998, 111).

***მ- -ელ**

ქართ. **მ- -ელ** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მ-ჭედ-ელ-ი**; **მ-სუმ-ელ-ი**; **მ-ჭამ-ელ-ი**; **მ-ცვ-ელ-ი** ...

მეგრ. **[მ-] -უ** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) ჭკად-უ «მჭედელი»

ლაზ. **მ- -უ** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მ-შუმ-უ** «მსმელი»; **მ-ჭკომ-უ** «მჭამელი»; **მ-ჩუმ-უ** «მცველი» ...

სვან. **მ-** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მჷ**-შკიდ «მჭედელი»

გვხვდება ძველ ქართულში: ჰრქუა **მწაფელსა** ეტლისა მისისასა: მოაქციენ ჴელნი შენნი და განმიყვანე მე ბრძოლისა ამისგან, რამეთუ მელმის, II ნეშტ. 18,33 (მცხეთ.); დაიწერა ბრძანებაი და სიგელი ესე ჩუენი ინდიკტიონსა მეფობისა ჩემისასა მეო-ლა-სა ჴელითა იოვანე მწიგნობრისა **მწერელისაითა**, მღვ. 373,19-20; ნუუკუე **მწვალებელმან** ვინმე გაცთუნოს გმობად აღდგომისა, სინ. მრავალთ. 165,10; მიიწინეს მუნ ჳიეთნიმე ქრისტეს მბრძოლნი და წმიდათა ხატთა **მწუველნი**, A-1103 224v,10-13b; მოწყალე ხარ **მწყალობელ**, ნეემ. 9,17 J; ისარ **მწყლველ** არს ენაჲ მათი; მზაკუვარ არიან სიტყუანი პირისა მათისანი, იერ. 9,8 OJ და სხვ.

ქართულ **მ- -ელ** ცირკუმფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **მ- -უ** (იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი

1965, 88-94) და სვანური **მ-** (სვანურში **-ელ** სუფიქსის შესატყვისი დაკარგულია).

მეგრულში **მ-** პრეფიქსი თავკიდურა პოზიციაში თანხმოვანთა წინ დაკარგულია (თანხმოვანთა წინ ანლაუტში **მ**-ს დაკარგვის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84), შემონახულია მხოლოდ **-უ** (ჭკად-**უ**<***მ**-ჭკად-**უ**, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 89).

ქართველურ ენათა მონაცემები შეაპირისპირეს კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 25-26), თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 89).

***მ- -ელ**

ქართ. **მ- -ელ** (წარმომავლობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მ**-ეგრ-**ელ**-ი; **მ**-ეგჳპტე-ლ-ი (<***მ**-ეგჳპტე-**ელ**-ი); **მ**-რუვ-**ელ**-ი; **მ**-აწყუ-ერ-**ელ**-ი ...

მეგრ. **მ- -ალ** (წარმომავლობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მ**-არგ-**ალ**-ი «მეგრელი»

დასტურდება ძველ ქართულში: აღესრულა კურთხეული მამფალი სტეფანოზ, ღმრთისა მიერ ქართველთა და **მეგრელთა** ერისთავ-ერისთავთა უფალი, ატენის 835 წ. წარწ.; მოიყვანა სარა, ცოლმან აბრაჰამისმან, აგარ **მეგჳპტელი**, შესაქ. 16,3 O და სხვ.

ქართულ **მ- -ელ** ცირკუმფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მ- -ალ**, რომელიც გაქვავებული სახითაა შემონახული **მ-არგ-ალ-** ფუძეში.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 70; იხ. აგრეთვე ჩიქობავა 1942, 144). ***მ- -ელ** ცირკუმფიქსი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 124; Klimov 1998, 112).

***მა-**

ქართ. **მა-** ა-**მა**-ნ, ა-**მა**-ს; **მა-ნ, მა-ს**; ი-**მა-ნ**, ი-**მა-ს** ...

მეგრ. **მუ- მუ** «ის; თვითონ»; **მუ**-ქ «მან; თვითონ»; **მუ**-ნ-ეფ-ი «ისინი»

ლაზ. **მუ- მუ**-ქ «ის; მან»; ა-**მუ**-ქ «ამან»; ე-**მუ**-ქ «ის; იმან» ...

სვან. **მა-/მ-** ა-**მა**-ს «ამას»; ა-**მა**-ჷ «აქამდე»; ა-**მ**-ნე-მ «ამნემ» ...

გვხვდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: მ[შრ]ომელთა **ამას** ეკლესიასა შინა შეხეწიე, ბოლნ. II წარწ.; ორ კაც ზედამოხადგეს **მათ** სამოსლითა ელვარჩთა, ლ. 24,4 L; **ამან** ერთობით აღასრულნა ყოველნი მცნებანი, რომელნი ებრძანა **მას** ზეგარდამო, მამ. სწავლ.

298,15-16; ყოველი, რომელი ხხედვიდეს დედაკაცსა გულისთქუმად **მისა**, მუნთქუესვე იმრუშა **მის** თანა გულსა შიდა თჳსსა, მ. 5,28 (ხანმ.); ნუ გეშინინ **მათგან**, მ. 10,26 (ხანმ.); უკუეთუ თქუას ბოროტმან **მან**, მ. 24,48 (ხანმ.); ხევედრებოდეს **მას** ყოველნი იგი ეშმაკნი და ხეტყოდეს: მიმავლინენ ჩუენ ღორებსა **იმას**, მრკ. 5,12 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **მა-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მუ-**, ლაზური **მუ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***მო-**. ო>უ პროცესი **მ**-ს ზეგავლენით მოხდა).

ქართული და ლაზური ენების მასალა ფრ. ბოპმა შეაპირისპირა (Bopp 1846, 263); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1936, 73); სვანური შესატყვისი დაძებნა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ა-მა-** და ***მა-** არქეტიპები აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 44; 124; Klimov 1998, 112).

***მა-**

მეგრ. **მუ-** **მუ** «რა»; ნა-**მუ** «რომელი»

ლაზ. **მუ-** **მუ** «რა»; ნა-**მუ** «რომელი»

სვან. **მა-** **მჲ-ჲ/მა-ჲ** «რა»; **მჲ-ჲ**-ს «რას» ...

მეგრული **მუ-**, ლაზური **მუ-** და სვანური **მა-** კანონზომიერად შეესატყვისებიან ერთმანეთს (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***მო-**. ო>უ პროცესი **მ**-ს ზეგავლენით მოხდა).

ქართულში შესატყვისი ძირი არ ჩანს (შდრ.: ჩიქობავა 1938, 226; ЭСКЯ, 124).

ქართველურ ენათა მონაცემები შეაპირისპირა და ***მა-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 124; Klimov 1998, 112).

***მა-**

ლაზ. **მო-** **მო**-თ «ნუ»

სვან **მჳ-** **მჳ**-დ-ე/**მჳ**-დ/**მჵ**-დ-ე «ნუ»

სვანური **მა-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია ლაზური **მო-**.

ქართულსა და ლაზურში შესატყვისი ძირი არაა გამოვლენილი.

ლაზურისა და სვანურის მონაცემები შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***მად-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 124; Klimov 1998, 113).

***მა-**

ქართ. **მა-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **მა-**რღჳ «დამარღვეველი»; **მა-**რგ-ი; **მა-**ტლ-ი ...

მეგრ. **მო-/მუ-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **მო-**რძგვ-ი «მარჯუე»; **მუ-**ნტურ-ი «მატლი»

ლაზ. **მუ-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **მუ-**ნტურ-ი «მატლი»

სვან. **მა-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **მა-**შა̈დ «მშველელი»; **მა-**ჯა̈დ «მოსავალი»; **მა-**ზჷა̈ბ «წყარო» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ვინ აღდგომილ არს ესოდენ **მარგი** და ნუგეშინისმცემელი ... ქართველობისაჲ, A-1103 1v,1-5b; შენ იგი ხარა, **მარღჳ** ისრაჱლისაჲ, რომელი გარდააქცევ ისრაჱლსა? III მეფ. 18,17 O; არა მე ვარ **მარღჳ** ისრაჱლისაჲ, იქვე 18,18 J; განვბანეთ იგი **მატლისა** მისგან, შუშ. 19,4 და სხვ.

ქართულ **მა-** პრეფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მუ-**, ლაზური **მუ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთო-ზანური ***მო-**. ო>უ პროცესი მ-ს ზეგავლენით მოხდა) და სვანური **მა-**.

***მა-** არქეტიპი აღდგება საერთოქართველური ფუძე-ენისათვის (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 207).

***მა- -ელ**

ქართ. **მა- -ელ** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მა-**ქ-ებ-**ელ**-ი; **მა-**ფუც-ებ-**ელ**-ი; **მა-**ღჳძ-ებ-**ელ**-ი ...

მეგრ. **მო- -უ** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მო-**გურ-აფ-**უ** «მოსწავლე»; **მო-**ღურ-**უ** «მოკვდავი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: წარავლინა აბესალომ **მაუწყებელნი** ყოველთა მათ მიმართ ნათესავთა ისრაჱლისათა, II მეფ. 15,10 O; ყოველთა **მაშფოთებელ** არნ, მამ. სწავლ. 241,6; ცუდად შურებიედ **მაშჱნებელნი** მისნი, ფსალმ. 126,1; არა ამას გამოეგებვოდესა **მაქებელნი** იგი? I მეფ. 21,11 O; დაღაცათუ ბუნებასა აქუს მრავალი საგრძნობელი, ხოლო **მაქმნეველი** და განმზოგებელი მათი ერთი არს, შატბ. კრებ. 75,24 და სხვ.

ქართულ **მა- -ელ** ცირკუმფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მო- -უ** (შესატყვისობა ქართ. **-ელ** : მეგრ. **-უ** : ლაზ. **უ** კანონზომიერია; იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-89).

მასალა ზ. სარჯველაძემ შეაპირისპირა (Sardschweladse 1985, 23).

***მაკ-**

ქართ. **მაკ-** **მაკ**-ე «ფეხმძიმე; მაკე»; **მაკ**-ნ-ებ-ა «დამაკება»

მეგრ. **მოკ-/მონკ-** **მოკ**-ა/**მონკ**-ა «მძიმე; ძნელი»; **მონკ**-ათ-ალ-ა «ფეხმძიმობა»; ვ-ა-**მონკ**-ან-ქ «ვამძიმებ»; ო-**მონკ**-უ «ემძიმება» ...

ლაზ. **მონკ-** **მონკ**-ა «მძიმე»; დი-**მონკ**-ან-უ «დამძიმდა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ძნელოვანნი მათნი ცეცხლითა მოსწუნე და რჩეულნი მათნი მახჳლითა მოსწყჳდნე და **მაკენი** მათნი განაპნე, IV მეფ. 8,12 O; რაჟამს **მაკნდებოდეს** ცხოვარნი, შესაქმ. 31,10 O და სხვ.

ქართულ **მაკ-** ძირს ზუსტად შეესატყვისება მეგრული **მოკ-/მონკ-** და ლაზური **მონკ-** (მეგრულ **მონკ-** ფორმასა და ლაზურ **მონკა**-ში **ნ** განვითარებულია, იხ. ჩიქობავა 1938, 242).

მეგრული და ლაზური ენების მასალა გ. როზენმა შეაპირისპირა (Rosen 1845, 37); მეგრული და ქართული — ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 281). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მაკე-** და ***მაკე-ნ** არქეტიპები (ЭСКЯ, 125; შდრ.: Klimov 1998, 113).

***მალ-**

ქართ. **მალ-** **მალ**-ა «დიდი ძელი, რომელზედაც სახლის კოჭებს აწყობენ»

მეგრ. **მულ-** **მულ**-ა «იფნი; ალვის ხე»

ქართულ **მალ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მულ-** (***მოლ->მულ- მ-ს** ზეგავლენით).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 27).

***მამ-**

ქართ. **მამ-** **მამ**-ა; **მამ**-ალ-ი; **მამ**-ა-მთილ-ი ...

მეგრ. **მუმ-** **მუმ**-ა; **მუ**-ა-ჩქიმ-ი «მამაჩემი»; **მუმ**-ულ-ი «მამალი»; **მუ**-ა-ნთირ-ი «მამამთილი» ...

ლაზ. **მუმ-** **მუმ**-ულ-ი «მამალი»

სვან. **მუ-** **მუ** «მამა»

გვხვდება ძველ ქართულში: რომელსა ხუყუარდეს **მამაჲ** თჳსი, გინა თუ დედაჲ თჳსი ჩემსა ხუფროჲს, იგი არა არს ჩემდა ღირს, მ. 10,37 (ხანმ.); შე(ხ)იწყალენ ანტონი აბაჲ და იოსია, მომსხმელი ამის სეფისაჲ, და **მამა-დედაჲ** იოსიაჲსი, ბეთლემ. წარწ.; უბრალო ვარ მე და არა ვიცი **მამაკაცი**, იაკობის წინარესახარ. 86r,7-9a (ხანმ.); **მამალი**,

რომელი იქცევინ დედალთა შორის განუშორვრებელად, იგავნი 30,31 O; უთხრეს თამარს, სძალსა მისსა, და ჰრქუეს: აჰა, ესერა, **მამამთილი** შენი აღვალს თამნად რისუვად ცხოვართა თჳსთა, შესაქ. 38,13 O; სადა **მამასახლისსა** ბელზებულით ხხადოდეს, რაოდენ ხუფროს სახლეულთა მისთა? მ. 10,25 (ხანმ.); მიგცე შენ ყოველი სამკჳჳრებელი საულისი, **მამისმამისა** შენისაჲ, II მეფ. 9,7 O; აღდგეს ტოჰმისმთავარნი **მამულისა** იუდაჲსნი, I ეზრა 82r,14-17b (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **მამ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მუმ-**, ლაზური **მუმ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***მომ-**. **ო>უ** პროცესი **მ**-ს ზეგავლენით მოხდა) და სვანური **მუ-** (**ო>უ მ**-ს ზეგავლენით).

ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის რეალურად არსებობდა ***მამ-ა**, ***მამ-ალ-**, ***მამა-მთილ-** ფუძეები. ამის უტყუარი მოწმობაა, რომ: ქართულ **მამ-ა** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მუმ-ა** და ლაზური **მუმ-ა** (ფუძის ბოლოკიდურა პოზიციაში შესატყვისობა ქართული **ა** : მეგრული **ა** : ლაზური **ა**: კანონზომიერია, იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25); ქართულ **მამ-ალ-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **მუმ-ულ** და ლაზური **მუმ-ულ-** (<საერთოზან. ***მომ-ოლ-**); ქართულ **მამ-ა-მთილ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მუ-ა-ნთირ-** (დისიმილაციურად დაიკარგა **მ**; **მთ-** ასიმილაციის შედეგად იქცა **ნდ** მიმდევრობად; ამ კომბინატორული ცვლილების შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 123).

ქართული **მამ-ა** და მისი მეგრული და სვანური შესატყვისები გამოავლინა გ. როზენმა (Rosen 1847, 408; იხ. აგრეთვე Brosset 1849, 74); ქართ. **მამ-ალ-**, მეგრ. **მუმ-ულ-** და ლაზ. **მუმ-ულ-** ფუძეები დააკავშირა გ. როზენმა (Rosen 1845, 29; იხ. აგრეთვე Цагарели 1880, 8); ქართ. **მამ-ა-მთილ-** და მეგრ- **მუ-ა-ნთირ-** ფუძეები არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 36). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***მამა-**, ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***მამა-ლ-**, ***მამა-მთილ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 126; Klimov 1998, 114).

***მართუ-**

ქართ. **მართუ- მართუ-ე** «ნაშიერი ცხოველისა, ფრინველისა»
მეგრ. **მოთ- მოთ-ა** «შვილიშვილი»; **მოთ-ა-ლ-ეფ-ი** «შვილიშვილები»
ლაზ. **მოთ- მოთ-ა** «შვილიშვილი»; ბოზო-**მოთ-ა** «გოგონა»; **მოთ-ა-ლ-ი** «ნაშიერი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: შეჭამედ იგინი **მართუეთა** ორბისათა, იგავნი 30,17 O; ჯარი და დათჳ ზოგად ძოვდენ, და **მართუენი** მათნი აღრეულად იქცეოდიან, ესაია 11,7 J; რაჲ წელ ქათმისა **მართუეკაჲ** გაუზარდის შესაწირავად, Q-240 80v,1-4; **სჸ**ხისმეტყუელმან თქუა ვარხჳსა მფრინველისათჳს, ვითარმედ ჯეკმა **მართჳსმოყუარჱ** არს, შატბ. კრებ. 178,16-17; მუნ მფრინველთა **მართუე-ისხან**, ფსალმ. 103,17 და სხვ.

ქართულ **მართუ-ე** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მოთ-ა** და ლაზური **მოთ-ა** (მეგრული და ლაზური ფუძეებისათვის ამოსავალია საერთოზანური ***მორთჸ-ა** არქეტიპი). ლაზური **მოთ-ა-ლ-ი** («ნაშიერი») ამავე **მოთ-** ძირს უკავშირდება.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ქ. ლომთათიძემ (ლომთათიძე 1961, 263-268).

***მარწყჸ-**

ქართ. **მარწყუ- მარწყუ**-ი; **მარწყვ**-ი (ახ. ქართ.)

სვან. **ბასყ-/ბჷსყ- ბასყ-/ბჷსყ-** «მარწყვი»

არ არის დადასტურებული ჯერჯერობით ცნობილ ძველი ქართული ენის ძეგლებში. გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში.

ქართული **მარწყუ-** ძირის შესატყვისი შესაძლოა იყოს სვანური **ბასყ** (**რ** დაიკარგა; **წყ->სყ-**, შდრ.: **აწყობს** : **ასყი**; **მ>ბ**; უმარცვლო **ჸ** აუსლაუტში დაიკარგა (იხ. ЭСКЯ, 127). ეს დაკავშირება გარკვეულ ეჭვს იწვევს.

ქართული და სვანური ენების მასალა ნ. მარმა შეაპირისპირა (Марр 1922, 20). ***მარწყჸ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 127; Klimov 1998, 115).

***მას-**

ქართ. **მას- მას**-ე «ბადე»

მეგრ. **მოს- მოს**-ა «ბადე; ქსელი»; **მოს**-უ-ა «ქსოვა»; ნა-**მოს**-ა «ქსელი»; ბორბალაში ნა-**მოს**-ა «ობობის ქსელი» ...

ლაზ. **მოს- მოს**-ა «ბადე»; ქაფჩაში **მოს**-ა «ხამსის დასაჭერი ბადე»; ათმაჯა-**მოს**-ა «მიმინოს დასაჭერი ბადე»

არ დასტურდება ძველ ქართულში. სულხან-საბას განმარტებით, «**მასე** ცალწუერი და უმძიო ბადე».

ქართულ **მას-ე** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მოს-ა** და ლაზური **მოს-ა**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 199; სხვაგვარი დაკავშირება იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 245); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 223). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მასე-/ა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 128; შდრ.: Klimov 1998, 116).

***მატ-**

ქართ. **მატ-/მეტ-** ჰ-**მატ**-ს; **მატ**-ებ-ა; **მეტ**-ი ...

სვან **მტ-** ლი-**მტ**-ე «დამატება»; ხუ̂-ა-**მტ**-ე «ვამატებ» ...

გვხვდება ძველ ქართულში: არა თუ **ხმატდეს** სიმართლჱ თქუენი ხუფროს მწიგნობართა და ფარისეველთასა, მ. 5,20 (ხანმ.); რომლითა საწყაულითა ჰწყვიდეთ, მითვე მოგეწყოს თქუენ და **შეგემატოს** თქუენ, მრკ. 4,24 C; არა არს დაკლება და **შემატება**, ისუ ზირ. 18,5 O; სადაცა ვპოვე გინა დაკლებული, ანუ **შემატებული** ვიდრე ასოდ ერთადმდე, H-1346 208r; ხოლო მსახურებისა მისთჳს წმიდათაჲსა **მეტ** რაჲმე მიჩნს მიწერად თქუენდა, II კორ. 9,1 და სხვ.

ქართული **მეტ-<მატ-** უმლაუტის შედეგად (იხ. სარჯველაძე 1985, 197).

ქართულ **მატ-/მეტ-** ძირს შეესატყვისება სვანური **მტ-** (<***მატ-/მეტ-**).

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1981, 98).

***მატყლ-**

ქართ. **მატყლ-** **მატყლ**-ი; **მატყლ**-იერ-ი/**მატყ**-იერ-ი «ბანჯგვლიანი»

მეგრ. **მონტყორ-** **მონტყორ**-ი «მატყლი»

ლაზ. **მონტკორ-/მონტკო-** **მონტკორ**-ი/**მონტკო**-ი «მატყლი»

სვან. **მატ̈ყ-** **მატ̈ყ/მატყ** «მატყლი»

გვხვდება ძველ ქართულში: დადვის თოვლი, ვითარცა **მატყლი**, და ნისლი, ვითარცა ნაცარი, მიჰფინის, ფსალმ. 147,5; რაჲ არს ხატი კაცისაჲ მის, რომელი აღმოვიდოდა შემთხუევად თქუენდა და გეტყოდა თქუენ სიტყუათა ამათ? და მათ ჰრქუეს: კაცი **მატყიერი** და სარტყელი ტყავისაჲ ერტყა წელთა მისთა, IV მეფ. 1,7-8 O; არს ძმაჲ ჩემი **მატყლიერ**, ხოლო მე წყლტუჲ ვარ, Ath.-11 235r და სხვ.

ქართულ **მატყლ-** (<***მატყლ̥-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მონტყორ-** (**ორ** მიმდევრობა მეგრულში ***ლ̥** სონანტის ვოკალიზაციის შედეგად მივიღეთ; მარცვლოვანი ***ლ̥** სონანტის რეფლექსე-

ბის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94-95; **ნ** განვითარებულია, იხ. ჩიქობავა 1938, 95), ლაზური **მონტკორ-** (ორ მიმდევრობა ლაზურში ***ლ̥** სონანტის ვოკალიზაციის შედეგია (იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 128; **ტყ->ტკ** და **ნ** განვითარებულია, იხ. ჩიქობავა 1938, 95) და სვანური **მატყ/მატყ-** (***ლ̥** სონანტის რეფლექსი სვანური ძირის აუსლაუტში დაკარგულია; ამ მოვლენის შესახებ იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 82; ЭСКЯ, 129).

ქართული და მეგრული ენების მონაცემები შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 109); ქართულისა და სვანურისა – ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 634); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 95). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძეენის დონისათვის აღადგინა ***მატყლ̥-** არქეტიპი (ЭСКЯ, 129; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 210; Klimov 1998, 117).

***მაყჳ-**

ქართ. **მაყუ- მაყუ**-ალ-ი; **მაყუ**-ლ-ოვან-ი

მეგრ. **მუჸ- მუჸ**-ი/**მუჸ**-ე «მაყვალი»; ძიგირიშ-**მუჸ**-ია «მაყვალი»

ლაზ. **მუყ- მუყ**-ი «მაყვალი»

სვან. **მუყჳ მუყჳ** «მაყვალი»

დასტურდება ძველ ქართულში: არა ეკალთაგან შეიკრიბიან ლეღჳ, არცა **მაყუალთაგან** მოისთულიან ყურძენი, ლ. 6,44; არა აღმოგიკითხავსა წიგნსა მოსესსა, **მაყულოვანსა** ზედა ვითარ-იგი ღმერთი ეტყჳს მას, მრკ. 12,26 და სხვ.

ქართულ **მაყუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მუჸ-**, ლაზური **მუყ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***მოყჳ-**. **ო>უ** პროცესი ***ჳ**-ს ზეგავლენით მოხდა, იხ. გუდავა 1960, 120; ЭСКЯ, 129; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 281) და სვანური **მუყჳ** (<***მაყჳ**; **ა>უ** გ. მაჭავარიანის მიერ დადგენილი წესის მიხედვით; იხ. მაჭავარიანი 1965, 365-368; შდრ.: ЭСКЯ, 129).

როგორც ქართული **მაყუალ-** ფორმის სხვა მონათესავე ენებთან შეპირისპირება ნათელყოფს, **მაყუ-ალ-** არის ფუძე, რომელიც **მაყუ-** ძირსა და **-ალ** სუფიქსს შეიცავს (იხ. გუდავა 1960, 120; ЭСКЯ, 129; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 281).

ქართული და მეგრული ენების მასალა ნ. მარმა შეაპირისპირა (Марр 1915, 824); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***მაყჳ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 129; Klimov 1998, 117).

***მაჩუ-**

ქართ. **მაჩუ- მაჩუ**-ი; **მაჩვ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **მუნჩქვ- მუნჩქვ**-ი «მაჩვი»

ლაზ. **მუნჩქ-/მუნჩხ-/მუნჭყ- მუნჩქ**-ი/**მუნჩხ**-ი/**მუნჭყ**-ი «მაჩვი»

გვხვდება ძველ ქართულში: **მაჩჳ**, რამეთუ აღმოიცოხნის და ჭლაკი მისი არა განპებულ არს, არაწმიდა არს ესე თქუენდა, ლევ. 11,6 O; **მაჩჳ**, ნათესავი უძლური, რომელთა იქმნიან კლდესა შინა ბუდენი თჳსნი, იგავნი 30,26 O.

ქართულ **მაჩუ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მუნჩქვ**- და ლაზური **მუნჩქ**- (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***მოჩქჟ**-. ო>უ პროცესი ჟ-ს ზეგავლენით მოხდა, იხ. გუდავა 1960, 120; **ნ** განვითარებულია იხ. ჩიქობავა 1938, 90; გუდავა 1960, 120; შდრ.: ЭСКЯ, 130; ლაზურში ბოლოკიდურა ჟ დისიმილაციურადაა დაკარგული). ლაზური **მუნჩხ-, მუნჭყ**-, როგორც ჩანს, **მუნჩქ**- ძირის ექსპრესიული ვარიანტებია.

სვანური **მინჩქჟ** მეგრულიდან უნდა იყოს ნასესხები (ЭСКЯ, 130).

ქართული და მეგრული ძირები პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII, 112); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 90). ***მაჩჟ**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის **ხანისათვის** აღადგინა ტ. გუდავამ (გუდავა 1960, 122; შდრ.: ჩიქობავა 1938, 90; Schmidt 1962, 123; ЭСКЯ, 130; Klimov 1998, 115).

***მახ-**

ქართ. **მახ- მახ**-ა «ხორბლის ჯიში»

ლაზ. **მოხ- მოხ**-ა «ხორბლის ჯიში»

არ არის დამოწმებული ჯერჯერობით ცნობილ ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. სულხან-საბას განმარტებით, «**მახა** ყანაა, ასლსა ჰგავს».

ქართული **მახ-ა** ფუძის ზუსტი ფონემური შესატყვისია ლაზური **მახ-ა** (აუსლაუტში შესატყვისობა ქართ. **ა** : მეგრ. **ა** : ლაზ. **ა** კანონზომიერია, იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25).

ქართული და ლაზური ფუძეები შეაპირისპირა ო. კახაძემ (კახაძე 1960, 191). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მახა**- არქეტიპი (ЭСКЯ, 130; Klimov 1998, 117; შდრ.: კახაძე 1960, 192).

***მე**

ქართ. **მე** **მე**

მეგრ. **მა** **მა** «მე»

ლაზ. **მა** **მა/მა-ნ** «მე»

სვან. **მი** **მი** «მე»

გვხვდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: მუნ მიხილონ **მე**, მ. 28,10 L; ვითარცა მომავლინა **მე** მამამან, **მეცა** წარგავლინებ თქუენ, ი. 20,21 L; ხიყო სიტყუაჲ უფლისაჲ ჩემდა და მრქუა **მე**, იერ. 18,5 (ხანმ.); ჯერ-მიჩნდა **მეცა**, ლ. 1,3 (ხანმ.) და სხვ.

ქართულში **მენ** ვარიანტი სპორადულად X საუკუნიდან გამოვლინდება, **მენა** უფრო მოგვიანებით იჩენს თავს.

ქართულ **მე** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მა** და ლაზური **მა**.

სვანური **მი**<***მე** მეორე პირის **ხი** ნაცვალსახელთან ანალოგიით (შდრ.: ЭСКЯ, 132).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1847, 411; 421; იხ. აგრეთვე Bopp 1846, 280; Erckert 1895, 292; 304). ***მე** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 123; შდრ.: გამყრელიძე· 1959, 50; ЭСКЯ, 132; Klimov 1998, 119).

***მე-**

ქართ. **მე-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **მე-ზუ-ებ-ი**; **მე-მღერ-ი**; **მე-ოტ-ი** ...

მეგრ. **მა-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **მა-ჭვალ-ი** «მეწველი»; **მა-ხალ-ი** «მშობიარე» ...

სვან. **მე-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **მე-ღრ-ჴლ** «მომღერალი»; **მე-ყეღჳ** (ლნტხ.) «გამძღოლი»; **მე-დგარ-ი** «მომაკვდავი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: იყო სოლომონისი ორმეოცი ათასი ჴდალი **მეზუები** საეტლედ და ათორმეტ ათას მჴედართაჲ, III მეფ. 10,29 O; მშჳდი იყავნ **მებრძოლი**, იოველ 3,11 O; წინაშე მათსა პარით **მემღერნი** და ქნარით, ნესტჳ და ბობღანი და წინაწარმეტყუელებდენ, I მეფ. 10,5 O; ნუ განვალნ **მეოტი** ქალაქისა ამისგან მალვად და თხრობად იეზრაელსა შინა, IV მეფ. 9,15 O და სხვ.

ქართულ **მე-** პრეფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მა-** (იგი იშვიათად იხმარება) და სვანური **მე-**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირეს გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 226) და გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 131). ***მე-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 131; Klimov 1998, 118).

***მე- -ალ**

ქართ. **მე- -ალ** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მე**-რცხ-**ალ**-ი; **მე**-ტირ-**ალ**-ი ...

მეგრ. **მა- -ოლ მა**-რჭიხ-**ოლ**-ი «მერცხალი; მოჭიკჭიკე ჩიტი»

გვხვდება ძველ ქართულში: გურიტმან და **მერცხალმან** და მჭურინავმან და ველისა სირთა დაისწავლნეს ჟამნი მოსლვისა მათისანი, იერ. 8,7 OJ; მოჰხადეთ **მეტირალთა**, და მოვიდედ, და მეცნიერთა დედათა მიავლინეთ, იერ. 9,17 J და სხვ.

**მე-რცხ-ალ-** (<***მე-რწხ-ალ-**) მიმღეობას წარმოადგენს. მისი ზუსტი ფონემური შესატყვისია მეგრული **მა-რჭიხ-ოლ-** (იხ. გუდავა 1964b, 144; ЭСКЯ, 131), რომელიც გამოავლენს ქართული **მე- -ალ** ცირკუმფიქსის კანონზომიერ **მა- -ოლ** შესატყვისს.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ტ. გუდავამ (იხ. გუდავა 1964b, 144). ***მე- -ალ** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 131; Klimov 1998, 118). არ არის გამორიცხული, **-ალ** ძირისეულ **რ** თანხმოვანთან დისიმილაციის შედეგად იყოს მიღებული **-არ** სუფიქსისაგან.

***მე- -ე**

ქართ. **მე- -ე** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მე**-მწყობრ-**ე** «მოცეკვავე»; **მე**-ნესტუ-**ე** «ჩასაბერ ინსტრუმენტზე დამკვრელი» ...

მეგრ. **მა- -ა/მა- -ა** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მა**-ფ-**ა** «მეფე»; **მა**-ბირ-**ე** «მომღერალი»; **მა**-რკინ-**ე** «მოჭიდავე»; **მა**-რჩქ-ილ-**ე** «მსმენელი» ...

ლაზ. **მა- -ა/მა- -ე** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მა**-ფ-**ა** «მეფე»; **მა**-ფ-**ა**-წკარ-ი «მეფის წყარო»; **მა**-ფხ-**ა** «მოწმენდილი ამინდი»; **მა**-კვანდ-**ე** «მთხოვნელი»; **მა**-ღალალ-**ე** «მოლაპარაკე» ...

სვან. **მე- -ე** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მე-ყ̂ურ-ე** «მწოლარე»; **მე-სგ̂ურ-ე** «მჯდომარე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: შენ ხარა **მეუფჱ** ჰურიათაჲ? მრკ. 15,2 (ხანმ.); მიიყვანნეს ცოლნი **მემწყობრეთაგან** რიცხჳსაებრ მათისა, რომელნი მიიტაცნეს, მსაჯ. 21,23 (გელ.); აწ **მენერგე** ხესა ჰკაზმავს, ახალკჳრიაკ. 90,7; რბიოდის გუნდი წმიდათა ანგელოზთაჲ და **მენესტუენი** სცემდენ ნესტუსა, მამ. სწავლ. 92,31; გჳთხრობდეს ამბა ლეონტი კილიკიელისათჳს, ვითარმედ **მეჟამეთაგანი** იყო წმიდისა ღმრთისმშობელისა ეკლესიაჲსათაჲ, ლიმონ. 29,32-33 და სხვ.

ქართული **მე- -ე** ცირკუმფიქსის შესატყვისია მეგრული **მა- -ა/მა- -ე**; ლაზური **მა- -ა/მა- -ე** (**მა- -ა** შემონახულია **მა-ფ-ა** «მეფე» ფუძეში; **მა--ე**<**მა- -ა**. ბოლოკიდურა **ა**>**ე** უმლაუტის გზით. უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170) და სვანური **მე- -ე**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ***მე- -ე** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 131; Klimov 1998, 118).

***მე- -ე**

ქართ. **მე- -ე** (რიგობითი რიცხვითი სახელის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მე-ორ-ე**; **მე-სამ-ე**; **მე-ოთხ-ე** ...

მეგრ. **მა- -ა** (რიგობითი რიცხვითი სახელის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მა-ჟირ-ა** «მეორე»; **მა-სუმ-ა** «მესამე»; **მა-ოშ-ა** «მეასე» .და სხვ.

ლაზ. **მა- -ა** (რიგობითი რიცხვითი სახელის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მა-ჟურ-ა** «მეორე»; **მა-სუმ-ა** «მესამე»; **მა-ოშ-ა** «მეასე» ...

სვან. **მე- -ე** (რიგობითი რიცხვითი სახელის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მე-სმ-ე** «მესამე»; **მე-ხ̂უშდ-ე** «მეხუთე» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ეგრევე მეორემან და **მესამემან** ვიდრე **მეშჳდემდე**, მ. 22,26 (ხანმ.); **მეოთხჱ** დღჱ არს, ი. 11,39 და სხვ.

ძველ **მე- -ე** ცირკუმფიქსი წილობითობასაც აწარმოებდა: არს აქა ჩემ თანა **მეოთხჱ** ნაწილი სასწორი ვეცხლისაჲ, I მეფ. 9,8 O; **მეოთხჱ** ნაწილი მისი ცეცხლითა დასწუა შორის ქალაქსა აღსასრულსა მას დღეთა შეყენებულებისა შენისათა, ეზეკ. 5,2 OJ; უკუეთუ არა პოვნეს ჴელმან მისმან წყვილნი გურიტნი, ანუ ორნი მართუენი ტრედისანი,

შეწიროს მსხუერპლად მისა ცოდვისა მისთჳს **მეათჱ** სამინდოჲსა სათუელი, ლევ. 5,11 O და სხვ.

ქართულ **მე- -ე** ცირკუმფიქსს ზუსტად შეესატყვისება მეგრული **მა- -ა**, ლაზური **მა- -ა** და სვანური **მე- -ე**.

სვანურში **მე- -ე** წილობით რიცხვით სახელებსაც აწარმოებს: **მე-ხუ̂შდ-ე** «მეხუთედი»; **მე-სგუ̂-ე** «მეექვსედი» ...

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ***მე- -ე** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 23; შდრ.: Klimov 1998, 118).

***მე- -ელ**

ქართ. **მე- -ელ** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მე-ძი-ებ-ელ-ი; მე-ტყუ-ელ-ი** ...

მეგრ. **მა- -უ; მა- -ალ/მა- -არ** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მა-გორ-უ** «მძებნელი»; **მა-ღურ-უ** «მომაკვდავი»; **მა-ჭყოლად-უ** «დამვიწყებელი»; **მა-თას-ალ-ი** «მთესველი»; **მა-ლახ-არ-ი** «მცემელი»; **მა-გორ-ალ-ი** (<***მა-გორ-არ-ი**) «მძებნელი» ...

ლაზ. **მა- -ალ** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მა-გურ-ალ-ე** «მასწავლებელი»; **მა-მცუდ-ალ-ე** «მატყუარა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: გლოცავ თქუენ, ძმანო, მოწყალებითა ღმრთისაჲთა, წარუდგინენით ჴორცნი ეგე თქუენნი მსხუერპლად ცხოველად, სათნოდ ღმრთისა **მეტყუელი** ეგე მსახურებაჲ თქუენი, ჰრომ. 12,1; გესვენ შენ ყოველნი, რომელთა იციან სახელი შენი, რამეთუ არა დასთხიენ **მეძიებელნი** შენნი, უფალო, ფსალმ. 9,11 და სხვ.

ქართულ **მე- -ელ** ცირკუმფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მა- -ალ/მა- -არ; მა- -უ** (შდრ.: გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 91-93) და ლაზური **მა- -ალ**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***მე- -ელ** არქეტიპი აღადგინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 23).

***მე- -ია**

ქართ. **მე- -ია** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მე-ძინ-ია**

მეგრ. **მა- -ია** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მა-ხარ-ია** «მახარებელი» ...

ქართული ენის გურულ დიალექტში **მე-ძინ-ია** თევზის გარკვეულ სახეს აღნიშნავს.

მეგრულში არის მიმღეობურ ფორმათა ერთი ჯგუფი: **მა-ხარ-ია** «მახარებელი»; **მა-რწკინ-ია** «ციცინათელა»; **მა-რულ-ია** «მძინარა» (მცენ.) და სხვ. ამ ფუძეებში **მა- -ია** ცირკუმფიქსი გამოიყოფა (ლ. ნადარეიშვილის აზრით, აქ ამოსავალი შეიძლება იყოს **მა- -ე**; იხ. ნადარეიშვილი 1962, 179. ეს მოსაზრება არ ჩანს დამაჯერებელი).

ქართულ **მე- -ია** ცირკუმფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მე- -ია**.

***მერ-**

ქართ. **მერ- მერ-**ე «მდინარის ნაპირას სახნავ-სათესი ვაკე»; «დაბალი, ნოყიერი ადგილი»
მეგრ. **მარ- მარ-**ა (ტოპონ.); **მარ-ა-გან-**ი (ჰიდრონიმი»)

სულხან-საბას განმარტებით: «**მერე** სწორი ვაკე». **მერე** დასტურდება გურულსა და აჭარულ დიალექტებში (ღლონტი 1974, 357).

**მერე** ტოპონიმი გვხვდება «გრიგოლ ხანძთელის ცხოვრებაში»: მოიწია სამცხით და დაემკჳდრა **მერეს** შინა, 261,29; მიიწია წინაშე დედისა ფებრონიაჲსა **მერეს**, 263,31.

დასტურდება იგი წარმოქმნილ ტოპონიმთა შემადგენლობაშიც: დადგა **მარგისმერეს**, ქართლ. ცხოვრ. I, 270,19; აბულეთის ძესა ივანეს თავი მოჰკუეთა **ჩხერესმერეს**, იქვე 367,8.

ქართულ **მერ-ე** ფუძის კანონზომიერი მეგრული შესატყვისია **მარ-ა**, რომელიც გამოვლინდება სამეგრელოსა (ცხადაია 1998b, 39) და გურიისა და აჭარის ტოპონიმიაში (ჭუმბურიძე 1969, 113-115; ოღონდ, ზ. ჭუმბურიძე ქართ. **მერე-/მარა-** ფორმებს აღმოსავლური ენებიდან ნასესხებად თვლის).

***მესერ-**

ქართ. **მესერ- მესერ-**ი
მეგრ. **მასარ- მასარ-**ი «მარგილი»
ლაზ. **მასარ- მასარ-**ი «მარგილი»
სვან. **მესერ- მესერ-/მასერ** «მესერი»

არ გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. **მესერ-** უთუოდ ნაწარმოები ფუძეა, ოღონდ მისი უდაო სეგმენტაცია ჭირს.

ქართული **მესერ-** ფორმის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **მასარ-**, ლაზური **მასარ-** და სვანური **მესერ** (სვანური **მასარ** სირთულეს ქმნის ვოკალიზმის თვალსაზრისით. ხომ არ არის იგი მეგრულიდან ნასესხები?).

ქართული და მეგრული ფუძეები შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 103); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 146); სვანურის მასალები მოიხმო და ***მესერ**-არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 133; შდრ.: Klimov 1998, 120, სადაც ეს არქეტიპი აღდგენილია ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის).

***მეც**-

ლაზ. **მჩ**- უ-**მჩ**-ან-ე «უფროსი»

სვან. **მეჩ**- **მეჩ**-ი «მოხუცი»

ლაზური **მჩ**- (<***მაჩ**-) და სვანური **მეჩ**- ერთმანეთს კანონზომიერად უნდა შეესატყვისებოდეს.

მეგრულსა და ქართულში შესატყვისი ძირი არ ჩანს (შდრ.: Грен 1890, 138; მაჭავარიანი 1965, 29; 31; 70 და შმდგ.).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 20).

***მეწკად**-

მეგრ. **მარწკინდ**- **მარწკინდ**-ი «ბეჭედი»

ლაზ. **მაწკინდ**- **მაწკინდ**-ი «ბეჭედი»

სვან. **მჷსკად** **მჷსკად** «ბეჭედი»

ერთმანეთს კანონზომიერად შესატყვისებიან მეგრული **მარწკინდ**-, ლაზური **მაწკინდ**- და სვანური **მჷსკად**. მეგრულში **რ** განვითარებულია. ასევე მეორეულია **ნ** მეგრულსა და ლაზურ ფორმებში (წინაენისმიერ ხშულთა წინ ლაზურსა და მეგრულში **ნ** თანხმოვნის განვითარების შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 92-98). შესატყვისობა სვან. **ა** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** შეპირობებულია წინაენისმიერი **ნ/დ** თანხმოვნის ზეგავლენით (ამ მოვლენის შესახებ იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

სხვა ქართველურ ენათა მონაცემებს უკავშირებენ ქართულ **ბეჭედ**-ძირს (იხ. Марр 1922b, 8; Schmidt 1962, 97).

მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (იხ. Марр 1922b, 8).

***მზე**-

ქართ. **მზე** **მზე**

მეგრ. **მჟა/ბჟა** **მჟა/ბჟა** «მზე»; **ჟა**-შხა «კვირადღე»

ლაზ. **მჟა/ბჟა** **მჟა**-ჩხა/**ბჟა**-ჩხა «კვირადღე»

სვან. **მიჟ/მჷჟ** **მიჟ** «მზე»; **მიჟ**-ლადელ «კვირადღე»; ლა-**მჷჟ** «სამზეო»; ლი-**მჟ**-უნ-ე «გამზეურება»; ლჷ-**მჟ**-უნ-ე «გამზეურებული» ...

დასტურდება ქართული ენის უძველეს წერილობით ძეგლებში: მეყსეულად შემდგომად ჭირისა მის მათ დღეთაჲსა **მზჱ** დაბნელდეს და მთოვარემან არა გამოხცეს ნათელი თჳსი, მ. 24,29 L; აღმაღლდა **მზჱ** და მთოვარე დადგა წესსა ზედა თჳსსა, ამბაკუმ 3,11 J; უკუეთუ არა **ამზევნებდე**, თჳთ დალპენ იგინი, A-1105 251r და სხვ.

**მზე-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **მჟა**, ლაზური **მჟა** (**ბჟა**<**მჟა**. ლაზურში **მჟა/ბჟა** შემონახულია **მჟა-ჩხა/ბჟა-ჩხა** «კვირადღე» კომპოზიტის შემადგენლობაში იხ. ჩიქობავა 1938, 203) და სვანური **მიჟ** (<***მჟე** აუსლაუტში ე-ს მოკვეცითა და **მჟ** კომპლექსის გასათიშავად **ი**-ს განვითარების შედეგად; იხ. ЭСКЯ, 134; შდრ.: ჩიქობავა 1938, 203).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 34); სვანური და ქართული — ა. გრენმა (Грен 1890, 139); ქართული, მეგრული და სვანური — პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 112); ლაზური ექვივალენტი მ. ჯანაშვილმა გამოავლინა (Erckert 1895, 293). ***მზე** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 133; Klimov 1998, 121).

***მზღჳ-**

ქართ. **მზღვ-** და-**მზღვ**-ლ-ევ-ა «დამსხვრევა»

სვან. **მჟღ-** ლი-**მჟღ**-უნ-ე «დაჭყლეტა; დასრესა»

დასტურდება ქართული ენის რაჭულ დიალექტში.

ქართულ **მზღვ-** (<***მზღჳ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **მჟღ-** (<***მჟღჳ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 27).

***მთარ-**

ქართ. **მთარ-** ზა-**მთარ**-ი

მეგრ. **თონჯ-** ზო-**თონჯ**-ი «ზამთარი»

დასტურდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: აჰა, **ზამთარი** წარჴდა, ქებ. ქებ. 2,11 O; რაჲთა არა იყოს სივლტოლაჲ თქუენი **ზამთრის**, მრკ. 13,18 C და სხვ.

ძირი ქართულში (ისე როგორც მეგრულში) დამოუკიდებლად არ იხმარება. იგი გვხვდება **ზა-მთარ-** (მეგრულში **ზო-თონჯ-**) კომპოზიტის შემადგენლობაში. **მთარ-** ძირის მნიშვნელობა უნდა იყოს «ცივი» (იხ. ЭСКЯ, 134). **ზამთარ**-ი ძველ ქართულში ცივ, ცუდ ამინდს აღნიშნავდა:

განთიად სთქუთ: **ზამთარი** იყოს, მ. 16,3; **ზამთარი** არს აწ ჟამი ესე, ვითარცა ჰხედავ, და დადგა ნასხლევი, კლარჯ. მრავალთ. 261,23; რაჲ-იგი არა დიდთა მათ მთათაჲ ოდენ გჳკჳრს, რომელთანი იგი მწუერვალნი მახლობელობითა ღრუბელთაჲთა მარადის ჰმარხვენ **ზამთარსა**, ექუს. დღეთ. (აბ.) 132,33.

ქართულ **მთარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თონჯ-** (სიტყვის თავში **მთ>თ** ტ. გუდავას მიერ დადგენილი წესის მიხედვით, იხ. გუდავა 1979, 81-88; შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909а, 3-4. **ნ** განვითარდა **ჯ**-ს წინ, შდრ.: ქართ. **ცურ**-ი : მეგრ. **ცუნჯ**-ი; ქართ. **ქმარ**-ი : მეგრ. **ქომონჯ**-ი/**ქიმონჯ**-ი და მისთ. იხ. Марр 1909а, 3-4).

სვანური **ლი-ნთჷ** (ლაშხ. **ლუ-ნთ-**) შეიცავს **ნთჷ**- ძირს. მისი დაკავშირება ზემოთ განხილულ ქართულ და მეგრულ ფორმებთან პრობლემატურია.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1909а, 3-4). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მთარ**- (ЭСКЯ, 86; შდრ.: Klimov 1998, 122), ხოლო საერთოქართველური ფუძე-ენისათვის — ***მთ**- არქეტიპი (იქვე 134; Klimov 1998, 122).

***მთილ-**

ქართ. **მთილ-** დედა-**მთილ**-ი; მამა-**მთილ**-ი

მეგრ. **ნთილ-** დია-**ნთილ**-ი «დედამთილი; სიდედრი»; მუა-**ნთილ**-ი «მამამთილი; სიმამრი»

ლაზ. **მთირ-** და-**მთირ**-ე «დედამთილი; სიდედრი»; **მთირ**-ი «მამამთილი; სიმამრი»

გვხვდება ძველ ქართულში: მოსრულ ვარ განყოფად კაცისა მამისაგან და ასულისა დედისაგან თჳსისა და [ძის]ცოლისა **დედამთილისაგან**, მ. 10,35 (ხანმ.); უთხრეს თამარს, სძალსა მისსა, და ჰრქუეს: აჰა, ესერა, **მამამთილი** შენი აღვალს თამნად რისუვად ცხოვართა თჳსთა, შესაქმ. 38,13 O და სხვ.

ქართულში **მთილ-** დამოუკიდებლად არ იხმარება. იგი მხოლოდ ზემოთ დამოწმებული კომპოზიტების შემადგენლობაში შედის.

ქართულ **მთილ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნთილ-** (<***მთირ-**; **მთ>ნთ** ასიმილაციის შედეგად, იხ. ჟღენტი 1953, 123-124; აუსლაუტში **ლ** ქართულის ზეგავლენას შეიძლება მივაწეროთ) და ლაზური **მთირ-**. ლაზურში **მთირ-** ცალკეც იხმარება, რაც მოწმობს იმას,

რომ ეს ფუძე სხვა ქართველურ ენებშიც დამოუკიდებლად გამოიყენებოდა და მას უფრო ფართო მნიშვნელობა ჰქონდა. კომპოზიტის პირველი ნაწილის (**დედა-**, **მამა-**) დართვა ამ ზოგად მნიშვნელობას აკონკრეტებდა (შდრ.: ჩიქობავა 1938, 37).

ქართული და მეგრული ენების მასალა პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII; 110); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 36-38). ***მთილ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 134). საფიქრებელია ***მთილ-** ფუძეს (***მ-თილ-**) წარმოადგენდეს.

***მთხჷ-**

ქართ. **მთხუ-** მი-ა-**მთხუ**-ევ-ს «არტყამს»; მი-ა-**მთხჳ**-ა (მი-ა-**მთხუ**-ი-ა) «დაარტყა»; **მთხუ**-ევ-ა/და-**მთხუ**-ევ-ა «შეხვედრა; ჩხუბი» ...

მეგრ. **ნთხ-** გე-**ნთხ**-აფ-ა «თავდასხმა»; დო-**ნთხ**-აფ-ა «დაცემა»; ქე-გი-ა-**ნთხ**-უ «მას დაეცა»; ქე-გი-ა-**ნთხ**-ეს «დაესხნენ»; ქო-და-**ნთხ**-უ «დავარდა»; ქე-გუ-ა-**ნთხ**-ი «დავეცი» ...

ლაზ. **ნთხ-** ნ-უ-**ნთხ**-უ «ჰკრა»; მ-ი-**ნთხ**-უ «მკრა»; გჲ-უ-**ნთხ**-უ «დაარტყა»; გჲ-ა-**ნთხ**-ე-ნ «დაეცემა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მან **მიამთხჳა** ფერჴი პირსა მეფისასა ვახტანგს, აგ. ძეგლ. I 93,7; მიემთხჳა იგი **მიმთხუევით** ნაწილსა მას ყანასა ბოოსისსა, რუთ. 2,3 O; თმასა, რომელი მათ წინაშე საკუეცელ არნ, სადაცა **დაემთხჳოს**, მოჰკუეცს, ლუკ. 386,37-38 და სხვ.

ქართულ **მთხუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნთხ-** და ლაზური **ნთხ-** (<საერთოზან. ***მთხჷ-**. **მთ->ნთ** ს. ჟღენტის მიერ მითითებული ასიმილაციური გადაბგერებისა (იხ. ჟღენტი 1953, 123) და **ჷ**-ს დაკარგვის შედეგად).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1936, 41); ლაზური ექვივალენტი დაძებნა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 23; შდრ.: ЭСКЯ, 98).

***მი-**

ქართ. **მი-** (ზმნისწინი) **მი**-ვალ-ს; **მი**-რბ-ი-ოდ-ა; **მი**-უ-წერ-ა ...

მეგრ. **მი-** (ზმნისწინი) **მი**-და-რთ-უ «წავიდა»; **მე**-უ-ღ-ი «წავიღე» ...

ლაზ. **მე-** (ზმნისწინი) **მე**-პ-ჭიშ-ი «დავეწიე; მივეწიე»; **მე**-ტკოჩ-ეს «დააგდეს; მიაგდეს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ვითარცა **მიხეახლა**, იხილა ქალაქი იგი და ტიროდა მას ზედა, ლ. 19,41 (ხანმ.); უკუეთუ ვისმე რას ცილი დახუდევ, **მიხუაგო** ოთხი წილი, ლ. 19,8 (ხანმ.); **მიაგორვა** ლოდი

კარსა მას სამარისასა, მრკ. 15,46 C; **მიხდევდა** მას ერი მრავალი, მ. 12,15 (ხანმ.); ვითარ **მივლეს** დღის ერთის გზაჲ, ლ. 2,44 C და მისთ.

ქართულ **მი-** ზმნისწინს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მი-**. უფრო რთულია მეგრული **მე-** და ლაზური **მე-** ზმნისწინების ქართულ **მი-** ზმნისწინთან მიმართება (იხ. ЭСКЯ, 135).

შესაბამისი სვანური ექვივალენტი უცნობია.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირეს გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 14) და არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1936, 129-130). ***მი-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 134; Klimov 1998, 122).

***მკერდ-**

ქართ. **მკერდ-/მკრდ-** **მკერდ**-ი; **მკრდ**-ის-ა; **მკრდ**-ით-ა ...
მეგრ. **კიდირ-/კჷდჷრ-** **კიდირ**-ი/**კჷდჷრ**-ი «მკერდი»

გვხვდება ძველ ქართულში: ესე არს ცმელი **მკრდისაჲ** და ღჳძლისყური, ლევ. 7,30 O; **მკერდი** იგი წინადაგებისაჲ და მჴარი იგი შესაწირავისაჲ მოვიღე ძეთაგან ისრაელისათა, იქვე 7,34 O; რომელიცა-იგი მიეყრდნა სერობასა მას **მკერდსა** მისსა, ი. 21,20; **მკრდითა** და მუცლითა შენითა ხჳდოდი შენ, კლარჯ. მრავალთ. 433,7-8; მოთხარა ყურესა ერთსა მტილისასა ჯურღმული ვიდრე **მკრდამდე** მისსა, Sin.-6 18r; და-თუ-ივიწყოსა სძალმან სამკაული თჳსი და ქალწულმან — **მკერდისა** სამკაული, ზოსტერი თჳსი, იერ. 2,31 J; იყოს ტანგრძელი და **მკერდბრტყელი**, ეტლ. 5,24 და სხვ.

ქართულ **მკერდ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **კიდირ-/კჷდჷრ-** (**მ** მეგრულის ანლაუტში დაკარგულია ტ. გუდავას მიერ დადგენილი წესის მიხედვით, იხ. გუდავა 1979, 80-84; ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** პოზიციური შესატყვისობისათვის იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128; მეგრულში მომხდარია მეტათეზისი და განვითარებულია **ი**).

ქართულ **მკერდ-** ძირს უკავშირებენ სვანურ **მუჭჷედ/მუჭოდ** ფორმებს (იხ. Deeters 1930, 44; ЭСКЯ, 135).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1942, 99). ***მკერდ-** (ЭСКЯ, 135) და ***მკერდ-/მკრდ-** (Klimov 1998, 123) არქეტიპები ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა.

***მკლე-**

ქართ. **მკლე-/მოკლე- მკლე/მოკლე**; ჴელით **მკლე** «ხელმოკლე»

მეგრ. **კულე კულე** «მოკლე»; ხე-**კულე** «ხელმოჭრილი»

ლაზ. **მკულე მკულე** «მოკლე»

დასტურდება ძველ ქართულში: სიტყუაჲ რაჲმე **მოკლე** ... დაუტეოს მათ, A-1105 24r; კაცი იყოს ... ბაგესქელი და **თითმოკლე**, ეტლ. 11,21; ჴბოჲ ანუ თუ ცხოვარი, ყურკუეთილი, ანუ თუ **კუდმოკლე**, საკლველად ჰყო თავისა შენისა, ხოლო აღნათქუემად შენდა არა შეიწიროს, ლევ. 22,23 (მცხეთ.), AKB და სხვ.

ხევსურულში არის **მკლე** ფორმა, რომელიც, როგორც ჩანს, ***მკლე**-არქეტიპისაგან მომდინარეობს (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 106-107). ***მკლე**- არქეტიპის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **კულე** (<***მკლა**; **მ** ანლაუტში დაკარგულია; ხშულთა წინ **მ**-ს დაკარგვის შესახებ ანლაუტში იხ. გუდავა 1979, 80-84) და ლაზური **მკულე** (<***მკლა**). მეგრულსა და ლაზურში **ა>ე** უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 299). თ. გამყრელიძისა და გ. მაჭავარიანის აზრით, **მკლე/მოკლე** ფორმები უკავშირდება ***კელ-/კლ-** ზმნურ ძირს (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 106).

***მო-**

ქართ. **მო-** (ზმნისწინი) **მო**-ვალ-ს; **მო**-ჰ-ყავ-ს; **მო**-ა-ქუ-ს ...

მეგრ. **მო-** (ზმნისწინი) ქჸ-**მო**-რთ-უ «მოვიდა»; **მო**-დვ-ალ-ა «ჩაცმა»; **მო**-მ-ი-ჯღ-ონ-უ «გამომიგზავნა» ...

ლაზ. **მო-** (ზმნისწინი) ქო-**მო**-ხთ-უ «მოვიდა»; **მო**-მ-ჩ-აფ «მაძლევ»; **მო**-ვ-ი-ღ-ი «მოვიტანე» ...

დასტურდება ქართული ენის უძველეს წერილობით ძეგლებში: ვითარცა **მოვიდოდა** და **მოხეახლა** სახლსა მას, ხესმოდა ჴმაჲ სიხარულისაჲ და განცხრომისაჲ, ლ. 15,25 (ხანმ.) მე ვარქუ წმიდასა შუშანიკს: მიბრძანე და **მოგბანო** სისხლი ეგე პირსა შენსა, შუშ. 7,14-15; არარაჲ ხაქუს, რაჲთამცა **მოგაგეს** შენ, და **მოგეგოს** შენ აღდგომასა მართალსა, ლ. 14,14 (ხანმ.) ვითარცა განვიდა იგი ქუეყანად, **მო-ვინმე-ხეგებვოდა** კაცი ქალაქისაგან, ლ. 8,27 V; განთიად **მოვიდოდა** ქალაქად და შეხემშია, მ. 21,18 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **მო-** ზმნისწინს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მო-** და ლაზური **მო-**.

ქართველურ ენათა მონაცემები შეაპირისპირეს გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 14) და არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1936, 129-130). ***მო-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 136; Klimov 1998, 124).

***მო-**

ქართ. **მო-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **მო-მღერ-ი; მო-რევ-ი; მო-სავ-ი** ..

სვან. **მო-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **მო-გეჭ** «გამძლე»; **მო-მჰრგ** «ვარგისი»; **მო-მზგრ** «მლოცველი»; **მო-სიპ** «მოსამსახურე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: თქუენ **მობაძავ** ჩუენდა იქმნენით და უფლისა, I თეს. 1,6; **მომღერისა** მიმართ ნუ აღერევი, ისუ ზირ. 9,4 O; უკუეთუ ამას ხოლო ცხოვრებასა ქრისტჱსსა **მოსავ** ვართ, უსაწყალობელჱს ყოველთა კაცთასა ვართ, I კორ. 15,19 და სხვ.

ქართული **მო-** პრეფიქსის კანონზომიერი შესატყვისია სვანური **მო-** (**შდრ.**: Deeters 1930, 227).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24).

***მო- -ე**

ქართ. **მო- -ე** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მო-ღუაწ-ე; მო-რცხუ-ე; მო-ყუარ-ე** ...

მეგრ. **მო- -ე** (მიმღეობის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მო-რაგად-ე** «მოლაპარაკე»; **მო-ინალ-ე** «მსახური»

დასტურდება ძველ ქართულში: მადლი მადლსა ზედა არს დედაკაცი **მორცხუჱ**, ისუ ზირ. 26,19 O; გამო-რა-ვიდოდა, ორი დრაჰკანი მიხცა ყოველთა სადგურისა მის **მოღუაწესა**, ლ. 10,35 (ხანმ.); უკუეთუ ესე განხუტეო, არა ხარ **მოყუარე** კეისრისაჲ, ი. 19,12(ხანმ.) და სხვ.

ქართულ **მო- -ე** ცირკუმფიქსს შეესატყვისება მეგრული **მო- -ე** (<***მო- -ა** უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24).

***მო- -ე**

ქართ. **მო- -ე** (ზედსართავი სახელის ოდნაობითი ხარისხის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მო**-თეთრ-**ე**; **მო**-შავ-**ე** ...

მეგრ. **მო- -ე** (ზედსართავი სახელის ოდნაობითი ხარისხის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **მო**-უჩ-**ე** «მოშავო»; **მო**-რჩ-**ე** «მოთეთრო»; **მო**-გინძ-**ე** «მოგრძელო» ...

დასტურდება ძველ ქართულში: დაადგინა წინაშე ცხოვართა მათ ვერძი **მოსპეტაკე**, შესაქმ. 30,39 O; იხილოს იგი მღდელმან მან დღესა მეშჳდესა მეორედ და, აჰა, ესერა, **მოშავე** არს ნიში იგი და არა იცვალა სხეულისაგან თჳსისა, ლევ. 13,6 (მცხეთ.), AKB; აჰა, ესერა, პირი მისი უდაკლებულე არს ტყავისა და მას ზედა არს თმაჲ **მოწითურე**, გინა **მოწითლე** მწულილი, ლევ. 13,30 (მცხეთ.), BAK; უკუეთუ მამაკაცსა გინა დედაკაცსა იყოს ტყავსა ჴორცისა მისისასა ბრწყინვალედ **მოთეთრედ**, ლევ. 13,28 (მცხეთ.), AKB და სხვ.

ქართულ **მო- -ე** ცირკუმფიქსს შეესატყვისება მეგრული **მო- -ე** (<***მო- -ა** უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170).

მასალა შეაპირისპირა თ. ზურაბიშვილმა (ზურაბიშვილი 1962, 642-643).

***მოლ-**

ქართ. **მოლ- მოლ**-ი «ბალახი»

სვან. **მჷელ/მელჷ მჷელ/მელჷ** «ბალახი»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**მოლი** ახალი ბალახი».

ქართულ **მოლ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **მჷელ/მელჷ**.

მასალა შეაპირისპირა და ***მოლ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1991, 16).

***მოს-**

ქართ. **მოს- მოს**-ა; შე-**მოს**-ა; სა-**მოს**-ელ-ი ...

სვან. **მსჷ-** ლი-**მსჷ**-ი «დაფარვა; შემოსვა»; ი-**მსჷ**-ი «იმოსება»; ან-**მსჷ**-ჵნ «შეიმოსა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: კაცი ვინმე ხიყო მდიდარი და **ხიმოსებოდა** ძოწეულითა და ბისონითა, ლ. 16,19 (ხანმ.); განსძარცუეს იოსებს **სამოსელი** იგი ჭრელი, რომელი **ემოსა**, შესაქმ. 37,23 O; შჯული

და წყალობაჲ ენასა მისსა **ჰმოსიეს**, იგავნი 3,16 O; **სამოსლითა** ჩჩჳლითა **მოსილ** არიან, მ. 11,8; **შეხმოსეს** მას **სამოსელი** თჳსი, მ. 27,31 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **მოს-** ძირს შეესატყვისება სვან. **მსჷ-** (**მსჷ-**<***მოს-** მეტათეზისისა და **ო**>**უ** პროცესის შედეგად).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 43).

***მოსხ-**

ქართ. **მესხ- მესხ-ი; მესხ**-ურ-ი; **მესხ**-ეთ-ი

მეგრ./ლაზ. [**მოსხ-**]

გვხვდება ძველ ქართულში: ამას სჳნოღოროსსა, რომელ არს თანამოსარჩლე, **მესხთა** მიერ ვარქირი ჰქჳან, საქმ. მოციქ. 012-013 (მინაწერი); ამისთჳს **მესხთაცა** შემინდევით, ენასა ქართველთასა ესე უკეთე მოეგუარების, Jer. -33 324v.

ქართული **მესხ**-<***მოსხ**- უმლაუტის გზით (უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199).

ქართულ ***მოსხ-** ძირის კანონზომიერი ლაზური (ან მეგრული) შესატყვისი ჩანს **მოსხ-**, რომელიც ბერძნულ წყაროებშია დადასტურებული Μόσχοι სახით.

მასალა შეაპირისპირა ი. ჯავახიშვილმა (ჯავახიშვილი 1918, 15). არქეტიპის რეკონსტრუქციისათვის იხ. ხაზარაძე 1993, 21-41.

***მრთელ-**

ქართ. **მრთელ- მრთელ**-ი/**მთელ**-ი

მეგრ. **თარ- თარ**-ი «ჯანმრთელი»

დასტურდება ძველ ქართულში: მიიქცა ყოველი ერი იისუჲს მიმართ მაკიდად **მრთელი**, ისო ნავე 10,21 (გელ.); ქვათა **მრთელთაგან** უშენო საკურთხეველი უფალსა ღმერთსა შენსა, II სჯ. 27,6 (გელ.); დედად **სიმრთელისად** ჰპოო მარხვაჲ, სინ. მრავალთ. 109,9-10 და სხვ.

არაა გამორიცხული, **მრთელ-** მიმღეობა იყოს, ნაწარმოები **-ელ** სუფიქსით (შდრ.: **გრძ**-**ელ**-ი; **ვრც**-**ელ**-ი; **ძნ**-**ელ**-ი ...), ან **მ- -ელ** ცირკუმფიქსით (რაც ნაკლებ მოსალოდნელია, შდრ.: ЭСКЯ, 136).

ქართულ **მრთელ-** ფორმას შეესატყვისება მეგრული **თარ-** (მეგრულში ***მრთ** კომპლექსი გამარტივებულია (იხ. გუდავა 1979, 81-88; გუდავა, გამყრელიძე 1981, 202-243).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 240). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის

ხანისათვის აღადგინა ***მრთ-ელ-** (ЭСКЯ, 136) და ***მ-რთ-ელ-** (Klimov 1998, 125) არქეტიპები.

***მსხალ-**

ქართ. **მსხალ-/სხალ- მსხალ**-ი; **სხალ**-ი; **სხალ**-ოვ-ან-ი

მეგრ. **სხულ- სხულ**-ი «მსხალი»

ლაზ. **მცხულ- მცხულ**-ი «მსხალი»

სვან. **იცხ/ჸიცხ/უცხ იცხ/ჸიცხ/უცხ** «მსხალი»

გვხვდება ძველ ქართულში: იყოს, რაჟამს გესმეს ჴმაჲ ძრვისა მწუერვალთა მათ **სხალისათა**, მაშინ გამოხჳდე, I ნეშტ. 14,15 (მცხეთ.); ვარდსა აქუს სული ნელი და ლეღუსა და **სხალსა** აქუს სიტკბოებაჲ, კაცისა აგებ. 228,14-15; ჰრქუა მას ღმერთმან: არა აღხჳდე შემდგომად მათსა, გარემოიქეც აწ მათგან და აცადენ იგინი მახლობელად **სხალოვანსა** მას, I ნეშტ. 14,14 (მცხეთ.) და სხვ.

ძველ ქართულში დასტურდება **სხალ-** ვარიანტი, რომელიც როგორც მეგრულ და ლაზურ ფორმებთან შედარებიდან ჩანს, **მსხალ-** ფორმისაგან მომდინარეობს.

ქართულ **მსხალ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სხულ-** (<***მსხულ-**<***მსხოლ-**; **ო>უ** პროცესის მიზეზია **მ**, რომელიც დაიკარგა თავკიდურა პოზიციაში თანხმოვნის წინ, იხ. გუდავა 1960, 121; გუდავა 1979, 82-84), ლაზური **მცხულ-** (<***მსხულ-**<***მსხოლ-** **ო>უ მ**-ს ზეგავლენით და **სხ>ცხ** პროცესის შედეგად) და სვანური **იცხ/ჸიცხ/უცხ** (ძირეულია **ცხ**<***მსხალ-**; **ი/უ** პროთეტური ხმოვნები ჩანს).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 107); ქართული და სვანური – მ. ბროსემ (Brosset 1849, 76; იხ. აგრეთვე Erckert 1895, 295); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და ყველა ქართველური ენის მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1912a, 37). საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე ***მსხალ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 137; Klimov 1998, 125; შდრ.: გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 334).

***მტჳერ-**

ქართ. **მტუერ- მტუერ**-ი

მეგრ. **ტვერ- ტვერ**-ი «მტვერი»

ლაზ. **მტვერ- მტვერ**-ი «მტვერი; ნაცარი»

დასტურდება ძველ ქართულში: რაჟამს გამოხუდოდით მიერ სახლით, ანუ ქალაქით, დახიყარეთ **მტუერი** ფერჴთა თქუენთაჲ, მ. 10,14 (ხანმ.); არა ესე უღმრთონი და არა ეგრე, არამედ ვითარცა **მტუერი**, რომელ აგავის ქარმან პირისაგან ქუეყანისა, ფსალმ. 1,4 და სხვ.

ქართული **მტუერ-** ძირის შესატყვისი ჩანს მეგრული **ტვერ-** და ლაზური **მტვერ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალი ჩანს საერთოზანური ***მტჳარ-**, რომლისაგან უმლაუტის გზითაა მიღებული მეგრულსა და ლაზურში დადასტურებული ფორმები; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170. მეგრულის ანლაუტში თანხმოვნის წინ **მ** დაკარგულია, იხ. გუდავა 1979, 80-84).

გ. კლიმოვი ვარაუდობდა, რომ ამავე ძირს უნდა უკავშირდებოდეს სვანური **ტჳი** «მიწა» (იხ. ЭСКЯ, 138; შდრ.: Klimov 1998, 126).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 36); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. შუხართმა (Schuchardt 1902b, 126) გ. კლიმოვი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგენდა ***მტჳელ-** არქეტიპს (ЭСКЯ, 138; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 223; Klimov 1998, 126).

***მტკაჳ-**

ქართ. **მტკავ- მტკავ**-ელ-ი

მეგრ. **ტკო-/ტკუ- ტკო/ტკუ/ტკჳ** «მტკაველი»

ლაზ. **მტკო- მტკო** «მტკაველი»

გვხვდება ძველ ქართულში: სახელი მისი გოლიად, სიმაღლჱ მისი – ოთხ წყრთა და **მტკაველ**, I მეფ. 17,4 O; განიცადე სივრცე ჭურჭლისაჲ მის, რომელსა შინა ეგეზომი იგი ღჳნოჲ შთავალს, ვითარმედ **მტკავლეული** სივრცე არა აქუს, ბას. კეს. სწავლ. 187,17 და სხვ.

ქართულ **მტკავ-ელ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტკო-უ** (შესატყვისობა ქართ. **-ელ** : მეგრ. **-უ** : ლაზ. **უ** კანონზომიერია; იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-89; ანლაუტში **მ** დაკარგულია ტ. გუდავას მიერ დადგენილი წესის თანახმად, გუდავა 1979, 82-84) და ლაზური **მტკო** (<***მტკო-უ** **უ**-ს დაკარგვით).

ქართული და მეგრული ფორმები ჰ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII, 113); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 75). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის

ხანისათვის აღადგინა ***მტკაველ-** (ЭСКЯ, 138) და ***მტკაჳ-ელ** (Klimov 1998, 126) არქეტიპები.

***მუღ-**

ქართ. **მღ- მღ**-ილ-ი «ჩრჩილი; მატლი»; და-**მღ**-ილ-ულ-ი

სვან. **მუღ- მუღ**-ულ «მწერი»

გვხვდება ძველ ქართულში: ყავთ თავისა თქუენისა საფასჱ, რომელი არა დაძუელდეს, საუნჯჱ მოუკლებელი ცათა შინა, სადა-იგი მპარავი არა მიჰეხების და არცა **მღილმან** განრყუნეს, ლ. 12,33 L; სადა **მღილმან** და მჭამელმან განრყუნეს, მ. 6,19 (ხანმ.); სადა არცა **მღილმან** და მჭამელმან განრყუნის, მ. 6,20 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **მღ-** (<***მუღ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **მუღ-** (ქართულისათვის ხმოვანი სვანურის მიხედვითაა აღდგენილი).

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1982a, 36).

***მუკლ-**

ქართ. **მუკლ- მუკლ**-ი; **მუხლ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **მუხურ- მუხურ**-ი «კუთხე; მხარე»

დასტურდება ძველ ქართულში: **მუკლნი** დაიდგნა მის წინაშე, მრკ. 10,17 (ხანმ.); ვითარცა აღასრულა სოლომონ უფლისა მიმართ ყოველი იგი ლოცვაჲ, აღდგა წინაშე საკურთხეველსა მას უფლისასა, სადა-იგი **მუკლდადგმით** დგა ზედა **მუკლთა** თჳსთა, III მეფ. 8,54 O და სხვ.

ქართულ **მუკლ-** (<***მუკლ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მუხურ-** (შესატყვისობისათვის საერთოქართველური ***ꞃ** : ქართ. **რ** : მეგრ. **ურ** : ლაზ. **ურ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 79-80). გურული **მუხურ**-ი/**მუხურ**-ო («კუთხე; მხარე») ზანიზმია.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***მუკლ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 138; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 224; Klimov 1998, 127).

***მუჭჳ-**

ქართ. **მუჭ- მუჭ**-ი

მეგრ. **მუწკ- მუწკ**-ა «მუჭი»; **მუწკ**-ა-**მუწკ**-ა «მუჭა-მუჭა»

არ არის გამოვლენილი ძველი ქართული ენის ძეგლებში: სულხან-საბა წერს: «**მუჭი** ეწოდების, რა მაგრიად ჴელთა თითნი შეიკუმშო».

ქართული **მუჭ-** (<***მუჭჵ**-) ძირის შესატყვისია მეგრ. **მუწკ-** (<**მუწკჵ** <**მუჭკჵ**; ***ჭკჵ**>***წკჵ** მეგრულში ***ჵ**-ს ზეგავლენას უნდა მიეწეროს. ამ მოვლენის შესახებ იხ. გამყრელიძე 1959).

***მყან-/მყნ-**

ქართ. **მყენ-/მყნ-** ა-**მყნ**-ობ-ს; და-ვ-ა-**მყენ**-ი; ნა-**მყენ**-ი ...

მეგრ. **ცონ- ცონ**-უ-ა «დამყნობა»; ქი-გ-ო-**ცონ**-უ «დაამყნო»; ნა-**ცონ**-ა «ნამყენი»; გე-**ცონ**-ა «დამყნობა» ...

ლაზ. **მპონ-** გე-**მპონ**-უ «მყნობა»; გე-ვ-ო-**მპონ**-აფ «ვამყნობ»; გე-ვ-ო-**მპონ**-ი «დავამყენი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **დაემყენ** მათ ზედა და თანაზიარ ძირისა და სიპოხისა ზეთისხილისა იქმენ, ჰრომ. 11,17; უკუეთუმცა მსთულებელნი შევიდეს შენდა, არამცა დაუტევეს **სამყნელი** კურტი, აბდია 1,5 J.

მეგრული და ლაზური ძირების მიხედვით, ქართული **მყენ-**<**მყან-**.

ქართული ***მყან-** ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია მეგრული **ცონ-** (<***მყონ-**; **მ** ანლაუტში დაკარგულია ტ. გუდავას წესის მიხედვით, იხ. გუდავა 1979, 82-84) და ლაზური **მპონ-** (გასარკვევია **პ** თანხმოვნის წარმომავლობა).

სვანურში გვხვდება ლი-**მყინ**-ე «მყნობა» (Fähnrich 1982a, 36). ისძის საკითხი, იგი ნასესხებია, თუ საერთო მასალიდან მომდინარე.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 142); ლაზური ექვივალენტი მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 306). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***მყან-** (ЭСКЯ, 139) **და *მყენ-/მყნ-** (Klimov 1998, 127) არქეტიპები აღადგინა გ. კლიმოვმა.

***მშ-**

ქართ. **მშ-/შ-** ში-**მშ**-ილ-ი; მო-**მშ**-ევ-ა; მ-**შ**-ი-ი-ს ...

მეგრ. **შქ-** ფ-**შქ**-ირ-ენ-ს «მშია»; **შქ**-ირ-ენ-ა «შიმშილი»; **შქ**-ირ-ენ-ულ-ი «მშიერი» ...

ლაზ. **შქ-/შკ-** მ-**შქ**-ირ-ონ-ს/მ-**შქ**-ორ-ონ-ს «მშია»; მა-მ-**შკ**-ორ-ინ-უ/მა-მ-**შქ**-ირ-ონ-უ «მომშივდა»; მ-**შკ**-ორ-ინ-ერ-ი/მ-**შქ**-ირ-ონ-ერ-ი «მშიერი; მოშიებული» ...

დასტურდება ძველ ქართულში: რომელი მოვიდეს ჩემდა, არა **ხშიოდის**, ი. 6,35 (ხანმ.); აღესრულა წელიწადი იგი **შიმშილობისაჲ**, მამ. ცხორებანი 232,15; **მომემშიოს** მე, H-341 808; განძლიერდით მო-

ქმედებად, ვითარცა **მომშევარნი** და მოქენენი ჭამადთანი, Jer.-22 198v,4-6b და სხვ.

ქართულში **მშ>შ** მოხდა იმის შედეგად, რომ ძირისეული **მ** გაგებულ იქნა პირველი ობიექტური პირის ნიშნად (შანიძე 1920, 73). ანალოგიური პროცესი მოხდა მეგრულსა და ლაზურში (ჩიქობავა 1938, 368).

ქართულ **შ-** (<**მშ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შქ-** და ლაზური **შქ-** (ხოფურში **შქ->შკ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 360); ლაზური ექვივალენტი არნ. ჩიქობავამ გამოავლინა (ჩიქობავა 1938, 368). ***მშ-** (ЭСКЯ, 139) და ***მშ-**(ი)- არქეტიპები ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა.

***მშჳილ-**

ქართ. **მშუილ- მშუილ**-ვ-ა «ტყორცნა; სროლა»; **მშუილ**-დ-ი ...

მეგრ. **შქვილ-/შქვინ- შქვილ**-ი/**შქვილ**-დ-ი/**შქვინ**-დ-ი «მშვილდი»; ქა-**შქვილ**-ი «რქამშვილდი (მშვილდ-ისარი)»; **შქვილ**-ან-ს «ბამბას პენტავს; მშვილდავს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: აღიღე ჭურჭერი შენი: კაბარჭი და **მშჳლდი** და განვედ ველად და მინადირე ნადირი, შესაქმ. 27,3 O; შევმუსრო **მშჳლდი** ისრაჱლისი, ოსე 1,5 O; ვითარცა ხილვაჲ **მშჳლდისაჲ**, რომელი დგან ღრუბელთა შინა დღესა წჳმისასა, ეზეკ. 1,28 OJ; სატყორცითა მისითა **მშჳლდვიდეს** მტერსა, რიცხუთა 24,8 (გელ. Q-1152); დღესა ერთსა ჰრქუა იონათან, ძემან საულისმან, მონასა მას თჳსსა, რომელსა აქუნდა **მშჳლდ-კაბარჭი** მისი, I მეფ. 14,1 O; გარემოადგეს მას **მშჳლდოსანნი** და დასცეს იგი, IV მეფ. 3,25 O და სხვ.

ქართულ **მშუილ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შქუილ-** (სიტყვის თავში **მ** თანხმოვნის წინ დაკარგულია; იხ. გუდავა 1979, 82-84). **მშუილ-დ-** ფორმაში **დ** სუფიქსი ჩანს (იხ. ჩიქობავა 1942, 99).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, IX). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მშჳილდ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 140; Klimov 1998, 129).

***მცხუ̂ედ-**

ქართ. **მცხუედ- მცხუედ**-ი «გვიანი; მცირე»; და-**მცხუედ**-ებ-ა «დაგვიანება» ...

მეგრ. **ცხად- ცხად**-ინ-ი «დაგვიანება»; ვ-ი-**ცხად**-უ-ან-ქ «ვიგვიანებ»; დიბ-**ცხად**-ი «დავიგვიანე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: იფქლი და ასლი არა იგუემა, რამეთუ **მცხუედ** იყო, გამოსლვ. 9,32 O; რომელნი სათნო არიან მისა, ვითარცა ღრუბელი **მცხუედი**, იგავნი 16,15 O და სხვ.

ქართულ **მცხუედ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრ. **ცხად**- (**მ** დაიკარგა ანლაუტში თანხმოვნის წინ; ამ მოვლენის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84; **ვ** დაიკარგა თანხმოვანსა და ხმოვანს შორის, შდრ.: ქართ. **წუიმ**- : მეგრ. **ჭიმ**-).

მასალა ბ. გიგინეიშვილმა შეაპირისპირა (გიგინეიშვილი 1979, 77-78).

***მცჷენ-/მცჷნ-**

ქართ. **მცენ-/მცნ-** ვ-ა-**მცენ**; **მცნ**-ებ-ა ...

მეგრ. **ჩინ- ჩინ**-ა/დო-**ჩინ**-ა «დაბარება; შეტყობინება; მცნება»; ვ-ო-**ჩინ**-ან «ვუბარებ (ანდერძად)»; უ-**ჩინ**-ან-ს «უთვლის»; ვ-ო-**ჩინ**-ი «დავუბარე (ანდერძად)»; მე-უ-**ჩინ**-უ «ამცნო» ...

ლაზ. **მჩინ-/ჩინ-** დუ-**მჩინ**-უ «დაუბარა; შეუთვალა»; ნ-უ-**მჩინ**-ამ-ს «უთვლის»; ნ-უ-**მჩინ**-უ «შეუთვალა»; დო-**ჩინ**-ად-უ «id.» ...

გვხვდება ძველ ქართულში: გულფიცხელობისა თქუენისათჳს დაწერა მოსე **მცნებაჲ** ეგე, მრკ. 10,5 V; **ამცნოს** შვილთა მისთა და სახლსა მისსა შემდგომად მისა, შესაქმ. 18,19 O; მაშინ **მოამცნო** წმიდამან სჳმეონ მოციქულსა ბერისა მის თანა, ლიმონ. 46,25; გარნა ამისიცა **მომცნებაჲ** ჯერ-იყო ჩუენდა, დიდი სჯ. 337,2; ვითარცა **მცნებულ** არს შენდა, ისუ ზირ. 7,33 O და სხვ.

ქართულ **მცენ**- (<***მცჷენ**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩინ**- (<***მჩინ**-; ანლაუტში თანხმოვანთა წინ **მ**-ს დაკარგვის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84) და ლაზური **მჩინ**- (ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** პოზიციური შესატყვისობისათვის იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128)

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1961, 258; შდრ.: ჩიქობავა 1938, 375). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მცჷნ**-

არქეტიპი (ЭСКЯ, 141; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 227; Klimov 1998, 129).

***მძევალ-**

ქართ. **მძევალ- მძევალ**-ი

მეგრ. **ჯალ- ჯალ**-ი «მძევალი»

გვხვდება ძველ ქართულში: ეგრეცა ყოვლითურთ წმიდაჲ ეკლესიაჲ სიყუარულითა მით სიწმიდისაჲთა **მოიმძევლებდა** ყოველთა წინაწარმეტყუელთა, სინ. მრავალთ. 228,35-36; ბერძენთა მეფემან ზემონი ქუეყანანი დავით კურაპალატსა მისცნა და აზნაურთა შვილნი **მძევლად** ითხოვნა მისგან, ცოლისძმათა მამისა იოვანესთა ძე მისი ეფთჳმე სხუათა თანა უფლისწულთა **მძევლად** მოჰგუარეს მეფესა, იოვ. და ეფთ. 10,1 და სხვ.

ქართულ **მძევალ-** ფორმას შეესატყვისება მეგრული **ჯალ-** (<***მჯავოლ-**; ანლაუტში თანხმოვანთა წინ **მ**-ს დაკარგვის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84; მეგრულში **ავ-ო>ა**). საფიქრებელია, **მძევალ-** ფუძეს წარმოადგენდეს.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 411).

***მწყაჳ-**

ქართ. **მწყავ- მწყავ**-ი

მეგრ. **წყე-/წყ- წყე**-ი/**წყ**-ი/**წყ**-ოლ-ი «წყავი»

ლაზ. **წუ/მწუ-/მწკ- წუ/მწუ/მწკ**-ოლ-ი/**მწკ**-ო «წყავი»

სვან. **წყაჳ/წყეჳ წყაჳ/წყეჳ** «წყავი»

არ არის დადასტურებული ძველი ქართული ენის ძეგლებში. სულხან-საბას ლექსიკონში იკითხება: «**მწყავი** ბალსა ჰგავს».

ქართულ **მწყავ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წყ**-ი (<***მწყოვ**-ი; შდრ.: ქართ. **თავ-ი** : მეგრ. **თი**; ახსნა ტ. გუდავას ეკუთვნის; ანლაუტში თანხმოვანთა წინ **მ**-ს დაკარგვის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84) და ლაზური **წუ-** (**<*მწყუ**<***მწყოვ-**; **წყ->წ** პროცესის შესახებ ლაზურში იხ. ჩიქობავა 1936, 171) და სვანური **წყაჳ/წყეჳ**. ტოპონიმი **წყაჳ-აშ** ამავე ძირს შეიცავს (ЭСКЯ, 247).

მეგრული **წყ-ოლ-** და ლაზური **მწკ-ოლ-/მწკ-ო** ფუძეებში გამოიყოფა **-ოლ** სუფიქსი (შდრ.: ჩიქობავა 1938, 130).

ქართული და მეგრული ფორმები ერთმანეთთან ნ. მარმა დააკავშირა (Марр 1915 II, 832); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 130); სვანური ექვივალენტი დაძებნა და

საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის ***წყაუ̂-** არქეტიპი აღად-გინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 247).

***მწყათ-**

ქართ. **მწყათ- წყათ**-ი «ყველის შესანახავი წვენი»; ნა-**მწყათ**-ო «id.»

მეგრ. **წყ ჷთ- წყჷთ**-ამ-ი «მარილიანი»; **წყით**-ე «id.»

ქართული ენის იმერულ დიალექტში გვხვდება **წყათ-**, ლეჩხუმურში — **ნა-მწყათ-ო**.

ქართული **მწყათ-** ძირის შესატყვისია მეგრული **წყით-/წყჷთ-** (<***მწყუთ-**<***მწყოთ-**; **ო**>**უ** პროცესი **მ**-ს ზეგავლენით მოხდა; იხ. გუდავა 1960, 112; ანლაუტში თანხმოვანთა წინ **მ**-ს დაკარგვის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84).

მასალა ზ. სარჯველაძემ შეაპირისპირა (Sardschweladse 1987, 20); ქვემოიმერული **წყათ-** და მეგრული **წყით-** ფორმები ჰ. ფენრიხმა გამოავლინა.

***მწ̦ყ-**

ქართ. **მწყ-** და-**მწყ**-ა «გახედნა; გაწვრთნა»; უ-**მწყ**-ი «დაუმორჩილებელი; გაუხედნავი; გაუწვრთნელი»; სა-**მწყ**-ულ-ი «დეკეული; მოზვერი» ...

მეგრ. **ნჭყ- ნჭყ**-უ-ალ-ა «გახედნა»; უ-**ნჭყ**-აფ-უ «გაუხედნავი» ...

ლაზ. **მჭკ-/ჭკ-** ო-**მჭკ**-უ «გაწვრთნა; მიჩვევა»; ბ-ო-**მჭკ**-ამ «ვწვრთნი»; **ჭკ**-ერ-ი «გაწვრთნილი» ...

სვან. **ნჭყ-** ლი-**ნჭყ**-ი «გახედნა; დამორჩილება»; ა-**ნჭყ**-ი «ხედნის»; ა-**ნჭყ**-იდ-ა «ხედნიდა»; უ-**ნჭყ**-ა «გაუხედნავი» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: განმსწავლე მე და განვისწავლო; ვითარცა **სამწყული უმწყი**, ვერ **დავიმწყე**, იერ. 31,18 OJ; ჴმისაგან ჴჳვილისა და **დამწყისა** საჴედართაჲსა შეიძრა ყოველი ქუეყანაჲ, კურთხ. მოს. 184,1; ხოლო აწ თქუენ ქმენით ურემი ახალი და შეაბენით ორნი დიაკეულნი პირმშონი და **უმწყნი** და ჴბონი მათნი დაიყენენით, I მეფ. 6,7 O და სხვ.

ქართულ **მწყ-** (<***მწ̦ყ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნჭყ-** (<***მჭყ-** ასიმილაციის შედეგად; წინაენისმიერთა წინ **მ**-ს **ნ**-ში გადასვლის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ქლენტი 1953, 123), ლაზური **მჭკ-** (<***მჭყ-**; **ჭყ**>**ჭკ** პროცესის შესახებ ლაზურში იხ. ჩიქობავა 1936, 17; **ჭკ-** ვარიანტი მიღებულია **მ** თანხმოვნის ანლაუტში დაკარგვის შედეგად) და სვანური **ნჭყ-** (<***მჭყ-** V — C პოზიციაში; ამ პრო-

ცესის შესახებ იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 129. **ჭყ>შყ** გადასვლას, როგორც ჩანს, წინამავალმა **ნ** სონანტმა შეუშალა ხელი (გიგინეიშვილი 1981a, 135).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირეს უ. ცინდელიანმა (ცინდელიანი 1969, 9), გ. კარტოზიამ (კარტოზია 1979, 63-64) და ბ. გიგინეიშვილმა (გიგინეიშვილი 1981a, 135). ***მწ̣ყ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ბ. გიგინეიშვილმა (გიგინეიშვილი 1981a, 135; შდრ.: ცინდელიანი 1969, 9; კარტოზია 1979, 64))

***მწ̣ყეს₁-**

ქართ. **მწყეს-/მწყემს- მწყს**-ა; და-**მწყეს**-ა; **მწყემს**-ი ...

მეგრ. **ჭყეშ-/ჭყიშ-** ბ-**ჭყეშ**-ჷნ-ქ «ვმწყესავ»; ვ-**ჭყეშ**-ი/ბ-**ჭყიშ**-ი «დავმწყესე»; მა-**ჭყიშ**-ალ-ი «მწყემსი»; **ჭყეშ**-ი/**ჭყიშ**-ი «id.»; **ჭყეშ**-უ-ა/**ჭყიშ**-უ-ა «მწყემსვა» ...

ლაზ. **მჭკეშ-/ჭეშ- მჭკეშ**-ი/**ჭეშ**-ი «მწყემსი»; **ჭკეშ**-უნ-ს/**ჭეშ**-უნ-ს «მწყემსავს; სდარაჯობს» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ვისმე თქუენგანსა მონაჲ ხესუას მჴნველი, გინა **მწყემსი**, ლ. 17,7 (ხანმ.); **მწყემსები** იგი ხივლტოდეს, მრკ. 5,14 (ხანმ.); კუალად **ვმწყსიდელა** ცხოვართა შენთა, შესაქმ. 30,31 O; სადა **ჰმწყსი**, სადა დააწვინნი შუასამხრის, ქებ. ქებ. 1,7 O და სხვ.

ქართულ **მწყემს**-(<***მწ̣ყეს₁-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭყეშ-** (**მ** მეგრულის ანლაუტში თანხმოვნის წინ დაკარგულია; ამ მოვლენის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84) და ლაზური **მჭკეშ-** (**მჭყეშ-**; მეგრული და ლაზური ფორმებისათვის ამოსავალია საერთოზანური ***მჭყაშ-**, საიდანაც უმლაუტის შედეგად მივიღეთ მეგრული და ლაზური ფორმები. უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170; **ჭყ>ჭკ** პროცესის შესახებ ლაზურში იხ. ჩიქობავა 1936, 17; ათინურ დიალექტში **ჭკეშ**->**ჭეშ**-; ამ მოვლენის შესახებ იხ. ჩიქობავა 1936, 17-18). გასარკვევია მეგრული **ჭყიშ-** ფორმის **ი** ხმოვნის წარმომავლობა. გ. კლიმოვის აზრით, მეგრულსა და ლაზურში მომხდარია **ს>შ** პროცესი ასიმილაციით (Klimov 1998, 132), რაც სარწმუნო არაა.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 111; ჭარაია 1918, 265); ლაზური ექვივალენტი მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 96; 412-413). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მწ̣ყს₁-**, ***მწ̣ყეს₁-**

(ЭСКЯ, 142), ***მწ̣ყ-ეს-/ მწ̣ყ-ს-** და ***მწ̣ყეს-** არქეტიპები (Klimov 1998, 132).

***მჭად-**

ქართ. **მჭად- მჭად**-ი

მეგრ. **ჭკიდ- ჭკიდ**-ი «მჭადი»

ლაზ. **ჭკუდ-/ჭკიდ- ჭკუდ**-ი/**ჭკიდ**-ი «მჭადი»

არ გვხვდება ძველ ქართულში. ჯრუჭის ოთხთავის (ი. 4,32) **ჭად**-ი, რომელიც ამ სიტყვის საილუსტრაციოდ მოჰყავთ (ЭСКЯ, 143; ილ. აბულაძე 1973, 556; Klimov 1998, 132) **ჭამად**- სიტყვის დაწერისას დაშვებული მექანიკური შეცდომის შედეგია (შდრ.: **საჭმელი** C; **ჭამადი** EFGHIK). შემთხვევითი არაა, რომ **ჭად** ფორმა ძველ ქართულში ერთადერთია.

სულხან-საბა **მჭად**- სიტყვას ასე განმარტავს: «ფეტვისა, სიმინდისა და მისთანათა პური».

ქართულ **მჭად**- ძირს შეესატყვისება მეგრული **ჭკიდ**- და ლაზური **ჭკუდ**- (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***მჭკოდ**- არქეტიპი; **ო>უ მ**-ს ზეგავლენით; იხ. გუდავა 1960, 121-122; მეგრულის ანლაუტში **მ** თანხმოვნის წინ დაკარგულია; ამ მოვლენის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84; მეგრულსა და ლაზურის ხოფურ დიალექტში **უ>ი**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 112); ლაზური ექვივალენტი მოიხმო ნ. მარმა (Марр 1912a, 34). ***მჭად**- არქეტიპი ქართულ-ზანურ ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ტ. გუდავამ (გუდავა 1960, 122).

***მჭახ-**

ქართ. **მჭახ- მჭახ**-ე

ლაზ. **მჭოხ- მჭოხ**-ა «მჟავე»

სულხან-საბა **მჭახე** სიტყვას ასე განმარტავს: «ღვინო მოძმარებულივით». იქვე **მჭახი** ახსნილია, როგორც «ისრიმი». ეს სიტყვა კი «უმწიფარ ყურძენს» ნიშნავს.

**მჭახ**- და **მჭახ-ე** ფუძეთა შეპირისპირება გამოგვაყოფინებს **-ე** სუფიქსს (ისმის საკითხი, ხომ არ ̣არის **მჭახე** ნაწარმოები **მ- -ე** ცირკუმფიქსით, შდრ.: **მჟავე, მკვახე, მწარე** და მისთ., რომელთა ძირი აგრეთვე არ არის ცალკე (**მ- -ე**-ს გარეშე) ფიქსირებული (იხ. როგავა 1958, 100).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 20).

***მხალ-**

ქართ. **მხალ-** **მხალ**-ი

მეგრ. **ხულ-** **ხულ**-ი «ერთგვარი მხალი»

გვხვდება ძველ ქართულში: რამეთუ, ვითარცა თივაჲ, მსთუად განჴმენ და, ვითარცა **მხალი** მწუანვილისაჲ, ადრე წარჴდენ, ფსალმ. 36,2; რამეთუ ჰზი აქა და ეგეზომთა წელთა მაგით **მხალოაითა** იზარდები, პატ. 57,24-25; ეტყოდა მეფე ნაბუთეს და ჰრქუა: მომეც მე ვენაჴი შენი, და იყოს ჩემდა მტილად **სამხლედ**, III მეფ. 21,2 O და სხვ.

ქართულ **მხალ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხულ-** (<***მხოლ-**; **ო**>**უ** **მ**-ს ზეგავლენით; იხ. გუდავა 1960, 121-122; მეგრულის ანლაუტში **მ** თანხმოვნის წინ დაკარგულია; ამ მოვლენის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 112). ***მხალ-** არქეტიპი ქართულ-ზანურ ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ტ. გუდავამ (გუდავა 1960, 122).

***მხარ-**

ქართ. **მხარ-** სა-**მხარ**-ი «სადილი; საუზმე; საუზმობის დრო»; **სამხრ**-ებ-ა «საუზმობა; სადილობა» ...

სვან. **მჷხჵრ** **მჷხჵრ** «ხვალ»

დასტურდება ძველ ქართულში: მაშინ მოიწია ჟამი **სამხრისაჲ**, საკითხ. წიგ. II 102,38; ოდეს წარვიდოდა დილეულ, აწჳა მას სადილი. ხოლო იყო მარხვაჲ, და ვითარცა დაუგეს ტაბლაჲ, მეყსეულად ფარანელნი მოიწინეს კართა. და ჰრქუა ბერმან მოწაფესა თჳსსა: ეც მათ **სამხარი**, რამეთუ მაშურალ არიან. ხოლო მან ადელფოს თქუა: უტევეღა, რაჲთა არა თქუან, მამაჲ სისოი დილეულ ადრე ჭამს, ნოვ. II 214,16-21; იყო **სამხარი**, ეკიცხევდა მათ ელია, III მეფ. 18,27 O; **ისამხრნეს** იგინი, და წარვიდა კაცად-კაცადი თჳსსა ეკლესიასა, საკითხ. წიგ. II 118,9-10 და სხვ.

ქართულ **მხარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **მჷხჵრ** «ხვალე». ამდენად, ქართული **სა-მხარ-** ეტიმოლოგიურად უნდა ნიშნავდეს «სადილს; დილისას».

ქართული და სვანური ენების მასალა ზ. სარჯველაძემ შეაპირისპირა (სარჯველაძე 1984, 88; შდრ.: Klimov 1998, 134).

***მხულ-**

ქართ. **მხულ- მხულ**-ივ-ი «ხვლიკი»; **ხვლ**-იკ-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ხვილ-/ხოლ-/ხველ- ხვილ**-არ-ი/**ხოლ**-არ-ი/**ხველ**-არ-ი/**ხვი**-არ-ი «ხვლიკი»

ლაზ. **მხოლ-/ხოლ- მხოლ**-ურ-ე/**ხოლ**-ურ-ა/**ფხორ**-უ-ე «ხვლიკი»

გვხვდება ძველ ქართულში: ესეცა თქუენდა არაწმიდა არს ქუეწარმავალთაგან, რომელნი ძურებიან ქუეყანასა ზედა: ... მსუენ-ლომი და **მხულივი** და მსუენი და მოხუნველი, ლევ. 11,29-30 O; **მხულივი** ჴელითა ემტკიცებინ კლდესა, იგავნი 30,28 O.

ქართულ **მხულ-** ძირს კანონზომიერად უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **ხოლ-/ხვილ-/ხველ-** (მეგრულის ანლაუტში **მ** თანხმოვნის წინ დაკარგულია; ამ მოვლენის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84) და ლაზური **მხოლ-** (**ხოლ-<მხოლ-**). დაკავშირებას ახლავს გარკვეული სიძნელეები ხმოვანთა შესატყვისობის თვალსაზრისით.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 125); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის ***მხულ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 144; Klimov 1998, 134).

***მჴარ-**

ქართ. **მჴარ- მჴარ**-ი; **მხარ**-ი (ახ. ქართ.); სა-**მჴარ**-ი «სამხრე»

მეგრ. **ხუჯ- ხუჯ**-ი «მხარი»

ლაზ. **მხუჯ-/ფხუჯ-/ხუჯ- მხუჯ**-ი/**ფხუჯ**-ი/**ხუჯ**-ი «მხარი»

სვან. **მჷჴäრ-/მეჴარ-/მეჴäრ- მჷჴäრ/მეჴარ/მეჴäრ** «ხელი (იდაყვამდე)»

დასტურდება ძველ ქართულში: შეგემთხჳის თქუენ კაცი, რომელსა ლაგჳნითა წყალი ზეხედგას **მჴარსა**, მრკ. 14,13 (ხანმ.); ქვაჲ სარდიონი და ანთრაკები გამოსაქანდაკებელად, **სამჴართათჳს** და საწჳვეთა, გამოსლვ. 25,7 O; დასდვა **სამჴართა** მათ ზედა საკითხავი იგი, ლევ. 8,8 O და სხვ.

ქართულ **მჴარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხუჯ-**, ლაზური **მხუჯ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***მჴოჯ-** არქეტიპი; **ო>უ მ**-ს ზეგავლენით; იხ. გუდავა 1960, 121-122; მეგრულის ანლაუტში **მ** თანხმოვნის წინ დაკარგულია; ამ მოვლენის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84; შდრ.: ჩიქობავა 1938, 57-58; შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4; ლაზური **ფხუჯ-<მხუჯ-** ასიმილაციით, შდრ.: ჩიქობავა 1938, 58) და სვანური **მჷჴäრ**.

ქართული და მეგრული ენების მონაცემები შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 76). ლაზური და სვანური მასალა მოიხმო ნ. მარმა (Марр 1909a, 3-4). საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე ***მკარ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 144; Klimov 1998, 134).

***მკჭ-**

ქართ. **მკუ-** და-ა-**მკუ**-ა; და-**მკუ**-ებ-ა ...

მეგრ. **ხუ-/ხვ-** **ხუ**-აფ-ა/დო-**ხუ**-აფ-ა «დამხობა; დაქცევა; დაღუპვა»; ვ-ო-**ხუ**-ან-ქ «ვამხობ»; ქ-დ-ვ-ო-**ხვ**-ე «დავამხე»; ვ-ი-**ხუ**-უ-ქ «ვემხობი»; დო-**ხუ**-აფ-ილ-ი «დამხობილი» ...

ლაზ. **მხვ-** გე-**მხვ**-აფ-ა «დამხობა»; გჲა-**მხვ**-ე-ნ «ემხობა»; გე-**მხვ**-ერ-ი «დამხობილი; წაქცეული» ...

სვან. **ნკჭ-** ლი-**ნკჭ**-ე «დამხობა»; ხჭ-ა-**ნკჭ**-ემ «ვამხობ»; ა-**ნკჭ**-ემ «ამხობს»; მჷ-**ნკჭ**-ე «დამმხობი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: არა უწყითა დღეს, რამეთუ ნათესავი და მეგობარი და მფლობელი დიდი **დაემკუა**? II მეფ. 3,34 O; მცონარი იგი **დაამკჳს** შიშმან, იგავნი 18,8 O; მის გამო ყო **დამკობაჲ**, აპოკრ. მოციქ. 10,28; **დამკობილი** იგი მისი ... აღვაშენო, საქმ. მოციქ. 15,16; მახლობელად სახლსა მას **დამკობილსა** გამოჩნდეს, ფილექტიმონის წამ. 159,2; **დამკოლვად** მეგულების არა ხოლო თუ აპოლონისი, ფილექტიმონის წამ. 141,19 და სხვ.

ქართულ **მკუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხუ-** (<**მხუ-**<***მკჭ-**; მეგრულის ანლაუტში **მ** თანხმოვნის წინ დაკარგულია; ამ მოვლენის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84), ლაზური **მხვ-** და სვანური **ნკჭ-** (<***მკჭ-** V – C პოზიციაში; ამ პროცესის შესახებ იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 128).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***მკჭ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 149; Klimov 1998, 134).

***მჯიღ-**

ქართ. **მჯიღ-** **მჯიღ**-ი «მუშტი; მუჭა»

მეგრ. **ჯიხ-** **ჯიხ**-ი «მჯიღი»; **ჯიხ**-უნ-ს «მუშტს, მჯიღს ჰკრავს»; ქო-**ჯიხ**-უ «მჯიღი ჰკრა» ...

ლაზ. **მჯიღ-/ნჯიხ-** **მჯიღ**-ი/**ნჯიხ**-ი «მჯიღი»

გვხვდება ძველ ქართულში: უკუეთუ ილალებოდინ ორნი კაცნი და სცეს მოყუასმან მოყუასსა **მჯიღითა**, ანუ ქვითა, გამოსლვ. 21,18 O; ვითარცა **მჯიღი** ერთი მიწაჲ, ზღუასა შინა შთასხმული, უჩინო იქმნების, A-35 168r და სხვ.

ქართულ **მჯიღ**- ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **ჯიხ**- (<***მჯიღ**-; მეგრულის ანლაუტში **მ** თანხმოვნის წინ დაკარგულია; ამ მოვლენის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84; **ღ**>**ხ** აუსლაუტში, იხ. ჩიქობავა 1938, 62) და ლაზური **მჯიხ**- (<***მჯიღ**-). ბოლოკიდური **ხ**-ს ზეგავლენის გამო მეგრულსა და ლაზურში არ ჩამოყალიბდა **ჯგ** კომპლექსი (ახსნა გ. მაჭავარიანს ეკუთვნის; იხ. გამყრელიძე 1959, 21).

ქართველურ ენათა მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 62). მანვე მიუთითა: «ეს ძირი ჩვენი ენებისა არ უნდა იყოს» (იქვე).

# ნ

***ნ-**

ქართ. **ნ**- მ-ი-**ნ**-ებ-ს «მსურს»; მ-ი-**ნ**-დ-ა «მინდოდა» ...

ლაზ. **ნ**- მ-ი-**ნ**-ო-ნ «მინდა»; უ-**ნ**-ო-ნ «უნდა»; მ-ი-**ნ**-ტ-უ «მინდოდა» ...

სვან. **ნ**- ხ-ო-**ნ**-ი «სურს; მომხრეა»; ხ-ო-**ნ**-და-ხ «უნდოდათ» ...

დასტურდება ძველ ქართულში: რომელსა **ხუნებს** ჩემდა შედგომად და მოსლვად, მ. 16,24 (ხანმ.); მათ თითითა შეძრვად არა **ხუნებნ**, მ. 23,4 (ხანმ.); არარაჲ **უნებნ** საქმედ რაჲსამე ჴელთა მისთა, იგავნი 21,25 O; ხიყავნ **ნებაჲ** შენი, ვითარცა ცათა შინა, ეგრეცა ქუეყანასა ზედა, მ. 6,10 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ნ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ნ**- და სვანური **ნ**.

მასალა შეაპირისპირა და ***ნ**- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 145; Klimov 1998, 135).

***-ნ**

ქართ. **-ნ** (სუბიექტური მესამე პირის ნიშანი) წერ-**ნ**; ხატ-ავ-**ნ** ... წერ-დ-ი-**ნ**; ხატ-ევ-დ-ი-**ნ** ... და-წერ-ე-**ნ**; და-ხატ-ე-**ნ** ...

მეგრ. **-ნ** (სუბიექტური მესამე პირის ნიშანი) რე-**ნ**-ო «არის?» ჯანუ-**ნ**-ო «წევს?»; ღურუ-**ნ**-ო «კვდება?» ...

ლაზ. **-ნ** (სუბიექტური მესამე პირის ნიშანი) რე-**ნ** «არის»; ხე-**ნ** «ზის»; ღურუ-**ნ** «კვდება» ...

**-ნ** ძველ ქართულში იხმარებოდა აწმყოს ხოლმეობითში, I და II ბრძანებითებში: არღარა საკმარ არ**ნ**, მ. 5,13; კაცი იგი რაჲ გზად ვალ**ნ**, მრკ. 13,34; მოვედი**ნ** სუფევაჲ შენი, მ. 6,10 და სხვ.

ქართულ **-ნ** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **-ნ** და ლაზური **-ნ**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1940, 40). ***-ნ** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 144).

***-ნ**

ქართ. **-ნ** (სახელის მრავლობითი რიცხვის ნიშანი) კაც-**ნ**-ი; მთა-**ნ**-ი; ზღუა-**ნ**-ი ...

ლაზ. **-ნ** (სახელის მრავლობითი რიცხვის ნიშანი) ჰა-**ნ**-ი «ესენი»; ჰი-**ნ**-ი «ისინი»; ნა-**ნ**-ი «რომლებიც» ...

**-ნ** გაბატონებულია ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში (შანიძე 1976, 31).

ქართულ **-ნ** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **-ნ**.

მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1872, 37-38).

***ნა-**

ქართ. **ნა-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **ნა**-თქუამ-ი; **ნა**-წყენ-ი; **ნა**-გუემ-ი ...

მეგრ. **ნო-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **ნო**-კვეთ-ი «ნაჭერი»; გო-**ნო**-რთ-ი «განაყოფი»; **ნო**-თირ-ი «გამონაცვალი»; **ნო**-რგ-ი «ნერგი» ...

ლაზ. **ნო-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **ნო**-ტეხ-ი «ნატეხი»; **ნო**-ველ-ი «კვალი» ...

სვან. **ნა-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **ნა**-ზობ «ნაჭამი»; **ნჵ**-ქჵისგჵ «ნათქვამი»; **ნჵ**-შჵ «ნასვამი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: იგინი განახლდენ ძლიერებითა მათითა და აღიმკვნენ ახლითა **ნაბრდღუენითა**, ვითარცა ორბნი, ესაია 40,31 J; სიმტიერედ არა აღიპარსოს თავი მკუდარსა ზედა და შესახედავი წუერთაჲ არა მოიპარსონ და კორცთა მათთა ზედა არა განიკუეთნენ **ნაბძარნი**, ლევ. 21,5 (გელ.); **ნაბჭობი** ეპისკოპოსთაჲ მტკიცე იქმნების მათ შორის, დიდი სჯ. 164,5; **ნაგბოლი** იგი თაფლითა განზავის,

A-129 174v,11-12b; შეიბილწნენ იგინი ბელფეგორის მიერ, ჭამეს **ნაგები** დამშთვარისაჲ, ფსალმ. 105,28; შემირაცხიეს იგი **ნაგევად**, რაჲთა ქრისტე შევიძინო, ფილიპ. 3,8; არა გრქუან თქუენ: სადა არს **ნაგოზი** იგი, რომელ განჰგოზეთ? ეზეკ. 13,12 OJ და სხვ.

ქართულ **ნა-** პრეფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნო-** (მეგრულში **ნო-** იშვიათია, იგი თითქმის მთლიანად გამოდევნა ქართულიდან ნასესხებმა **ნა-** პრეფიქსმა, იხ. Deeters 1930, 227), ლაზური **ნო-** და სვანური **ნა-**.

ქართული და სვანური ენების მონაცემები შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 227-228); მეგრულისა და ლაზურის მასალა მოიხმო და ქართულ-ზანურის დონეზე ***ნა-** პრეფიქსი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 145; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 235; Klimov 1998, 136).

***ნა-**

ქართ. **ნა-** (სიტყვათსაწარმოებელი პრეფიქსი) **ნა**-დარბაზ-ი; **ნა**-გუთნ-ი; **ნა**-ხიდ-ი ...

მეგრ. **ნო-** (სიტყვათსაწარმოებელი პრეფიქსი) **ნო**-ხორ-ი; **ნო**-სირ-ი ...

შემონახულია ტოპონიმებში.

ქართული **ნა-** პრეფიქსის ზუსტი ფონემური შესატყვისია მეგრული **ნო-**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ნა-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998b, 105).

***ნა- -აჳ**

ქართ. **ნა- -ავ** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **ნა**-ბელღ-**ავ**-ი; **ნა**-მარნ-**ავ**-ი ...

მეგრ. **ნა- -უ** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **ნო**-ჯიხ-**უ**; **ნო**-ჭკიდ-**უ** ...

დასტურდება ტოპონიმებში.

ქართულ **ნა- -ავ** ცირკუმფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნო- -უ**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ნა- -აჳ** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998b, 106).

***ნა- -ალ**

ქართ. **ნა- -ალ** (მიმღეობის საწარმოებელი ცირკუმფიქსი) **ნა**-კუერცხ-**ალ**-ი; **ნა**-ბერწყ-**ალ**-ი ...

ლაზ. **ნო- -ულ** (მიმღეობის საწარმოებელი ცირკუმფიქსი) **ნო**-კანჩხ-**ულ**-ე «მუგუზალი»

დასტურდება ძველ ქართულში: **ნაბერწყალისაგან** ცეცხლისა განმ-რავლდიან **ნაკუერცხალნი**, ისუ ზირ. 11,34 O; ცეცხლი პირისა მისი-საგან აღატყდა, **ნაბერწყალნი** გარდამოეთხეოდეს მისგან, ფსალმ. 17,19; ჰბერო თუ **ნაკუერცხალსა**, აღაგზნე ცეცხლი, ისუ ზირ. 28,14 O; ცეცხლი პირისა მისისაგან აღატყდეს და **ნაკუერცხალნი** აღეგზნეს მისგან, ფსალმ. 17,9 გ; აღივსე მჭელი შენი **ნაკუერცხალითა** ცეცხლი-საჲთა შორის ქერობინთა, ეზეკ. 10,2 OJ და სხვ.

ქართულ **ნა- -ალ** ცირკუმფიქსს შეესატყვისება ლაზური **ნო- -ულ** (<***ნო- -ოლ**; ***ნო-კჾანჩხ-ოლ->*ნო-კჾანჩხ-ულ- ჾ**-ს ზეგავლენით, რო-მელიც შემდგომ დაიკარგა,>**ნო-კანჩხ-ულ-**).

ქართული **ნა- -ალ** (ისე როგორც მისი შესატყვისი ლაზური **ნო- -ულ**) იშვიათად გვხვდება.

მასალა შეაპირისპირა და ***ნა- -ალ** არქეტიპი ქართულ-ზანური ერ-თიანობის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 145).

***ნად-**

ქართ. **ნად-** **ნად**-ი; მო-**ნად**-ებ-ა «დაქირავება»

მეგრ. **ნოდ-** **ნოდ**-ი «ნადი»

ლაზ. **ნოდ-** **ნოდ**-ერ-ი «ნადში მიხმარება»

სვან. **ნა̈დ-/ნდ-** **ნა̈დ** «ნადი»; ლი-**ნდ**-ი «ნადი; ნადობა»

გვხვდება ძველ ქართულში: სთროდა სოქოთს შინა იგი და ოც-დაათორმეტნი მეფენი მის თანა **ნადნი**, III მეფ. 20,16 O; ჰრქუა კაცმან ძმასა თჳსსა: აჰა, ესერა, **მო-სამე-ინადნა** ჩუენ ზედა მეფემან ისრაჱლი-სამან ორნი იგი მეფენი, IV მეფ. 7,6 O და სხვ.

ქართულ **ნად-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნოდ-**, ლაზური **ნოდ-** და სვანური **ნა̈დ** (**ნდ-<ნად-** რედუქციის შედეგად).

ქართული და მეგრული ფორმები პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII; 104); ლაზური და სვანური ექვივალენტები გამოავლინა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 127). ***ნად-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 145; Klimov 1998, 136).

როგორც ჩანს, ***ნად-** ჯერ კიდევ საერთოქართველურმა ფუძე-ენამ ისესხა საერთოსემიტური ფუძე-ენიდან.

***ნათ-**

ქართ. **ნათ-/ნთ-** ა-**ნათ**-ებ-ს; მ-**ნათ**-ობ-ი; **ნათ**-ელ-ი «ნათელი; სინათლე»; სა-**ნთ**-ელ-ი ...

მეგრ. **ნოთ-** **ნოთ**-ე «სხივი»

ლაზ. **ნოთ-** **ნოთ**-ე «კვარი»

გვხვდება ძველ ქართულში: უკუეთუ თუალი შენი ... ხიყოს, ყოველნი ჴორცნი შენნი **ნათელ** ხიყვნეს, მ. 6,22 (ხანმ.); **ნათელ**-მეცით მე, რაჲთა ქრისტიანჱ განვიდე ამიერ სოფლით და მივიდე წინაშე ღმრთისა **ნათელ-ღებული**, ლიმონ. 69,17-19; ცეცხლი იგი ძლიერად **ინათებინ**, და რაჟამს მოაკლდის, მოუძლურდის და დაივსის, მამ. სწავლ. 182,16-17; **ნათელი** იგი ბნელსა შინა **ნათობს**, ი. 1,5 C და სხვ.

ქართულ **ნათ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნოთ-** და ლაზური **ნოთ-**. ქართულ **ნათ-ელ-** ფუძეს ზუსტად შეესატყვისება მეგრული **ნოთ-ე** და ლაზური **ნოთ-ე** (მეგრული და ლაზური ფორმებისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ნოთ-ალ-**, საიდანაც უმლაუტისა და ბოლოკიდურა **ლ**-ს დაკარგვის შედეგად მივიღეთ მეგრული და ლაზური ფორმები. უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირეს კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 113) და გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 145). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***ნათ-/ნთ-** (Klimov 1998, 136), ***ნათ-ე** (Klimov 1998, 136) და ***ნა-თე-** არქეტიპები (ЭСКЯ, 145).

***ნატ-**

ქართ. **ნატ-** **ნატ**-რ-ვ-ა; **ნეტ**-არ-ი; **ნეტ**-ა

მეგრ. **ნოტ-/ნიტ-** **ნოტ**-ე/**ნიტ**-ე «ნეტა»

სვან. **ნატ-** **ნატ**-იელ/**ნატ**-იäლ «ნეტამც»

დასტურდება ძველ ქართულში: აღსასრულადმდე ნუ **ჰნატრი** კაცსა, ისუ ზირ. 11,30 O; დაწყებაჲ შეხუდომისა მათისაჲ **ნატრაჲ** მათი, შატბ. კრებ. 110,24; კაცისა აგებ. 204,8; იწყო **ნატრად** მისა და იტყოდა, Jer.-24 80,5-6; **ნეტარ** გლახაკთა სულითა, მ. 5,3 Cარა რაჲ ამათგანი ესწორების **ნეტარებასა** მას მართალთასა, სინ. მრავალთ. 118,18;

მოგუკსენენ ცოდვილნი ესე, **ნეტრეულო** სტეფანე, იქვე 61,22-23 და სხვ.

როგორც ამას მეგრულ და სვანურ ფორმებთან შედარება ნათელ-ყოფს, ქართული **ნეტ**-<**ნატ**-.

ქართულ **ნატ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნოტ**- და სვანური **ნატ**- (შდრ.: თოფურია 1947, 89).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1958, 268); სვანური ექვივალენტი გამოავლინეს და ***ნატ**-არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 159).

***ნაძჳ**-

ქართ. **ნაძუ**- **ნაძუ**-ი; **ნაძ**-ოვ-ან-ი; **ნაძვ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ნუძუ**-/**ნუზუ**- **ნუძუ**/**ნუზუ** «ნაძვი»

სვან. **ნეზჳ**- **ნეზჳ**-რა «ნაძვი»

დასტურდება ძველ ქართულში: მოუძღუანა მას ძელი **ნაძჳსაჲ** და ფიჭჳსაჲ, II მეფ. 5,11 O; ესე თქუა იესუ და გამოვიდა მოწაფეთა მისთა თანა წიაღ ჳევსა მას **ნაძოვანსა**, სადა-იგი იყო მტილი, ი. 18,1 DE და სხვ.

ქართულ **ნაძუ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნუძუ**- (<***ნოძჳ**-. **ო**>**უ** ტ. გუდავას მიერ დადგენილი წესის თანახმად, იხ. გუდავა 1960, 119-120; **ნუზუ**<**ნუძუ** დეზაფრიკატიზაციის შედეგად) და სვანური **ნეზჳ**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფოგტმა (Vogt, 1938, 335); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ბ. გიგინეიშ-ვილმა (გიგინეიშვილი 1984, 35).

***ნაკშ**-

ქართ. **ნაკშ**- **ნაკშ**-ირ-ი; ნახშ-ირ-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ნოშქ**-/**ნოშქვ**- **ნოშქ**-ერ-ი/**ნოშქვ**-ერ-ი «ნახშირი»

ლაზ. **ნოშქ**- **ნოშქ**-ერ-ი/**ნოშქ**-ე-ი «ნახშირი»

დასტურდება ძველ ქართულში: დაშავნა უფროჲს **ნაკშირისა** ფერი მათი, გოდებაჲ იერ. 4,8 J; აღიხუნა საცეცხურნი და აღავსო იგი **ნაკ-შირითა** და **ნაკშირსა** ზედა — საკუმეველი, მამ. ცხორებანი 188,8-9; ვითარ დახედნა, **ნაკშირი** იგი ნაკუერცხალქმნულ იყო, იქვე 188,17 და სხვ.

ქართულ **ნაჯშ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ნოშქ-** და ლაზური **ნოშქ-** (მეგრული და ლაზური ფორმები მომდინარეობენ საერთოზანური ***ნოხშქ-** არქეტიპისაგან; მეგრულში **ვ** განვითარებულია).

ქართული და მეგრული ენების მონაცემები შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 76); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 160). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ნა-ჯშირ-** არქეტიპი (Klimov 1998, 139).

***ნე-**

ქართ. **ნე-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **ნე**-შტ-ი; **ნე**-რწყუ-ი; **ნე**-რგ-ი; **ნე**-ზუ-ი ...

მეგრ. **ნა-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **ნა**-ჭვ-ი «ნამწვი»; **ნა**-რჩხ-ი «ნარეცხი»; **ნა**-რგ-ი «დარგული» ...

ლაზ. **ნა-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **ნა**-ნჭვალ-ი «ნაწველი (რძის ნაწარმი)

სვან. **ნე-** (მიმღეობის მაწარმოებელი პრეფიქსი) **ნე**-ყირ «ნარტყამი»; **ნე**-თხუ̂არ «ნანადირევი»; **ნე**-ჴეფ «ნაკბენი»

გვხვდება ძველ ქართულში: ყოველი **ნერგი**, რომელი არა **დახნერგა** მამამან ჩემმან ზეცათამან, ძირითურთ აღხიფხურეს, მ. 15,13 (ხანმ.); ყოველნი წარმართნი, ვითარცა ნაწუეთნი კარდლისანი და ვითარცა წამი სასწორისაჲ, შეირაცხნეს და, ვითარცა **ნერწყუაჲ** პირისაჲ შეირაცხნეს, ესაია 40,15 J; განძღეს და აიღეს **ნეშტი** იგი ნამუსრევი შჳდი სფჳრიდი, მრკ. 8,8 l და სხვ.

ქართულ **ნე-** პრეფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნა-**, ლაზური **ნა-** და სვანური **ნე-** (**ნე-** პრეფიქსი დასტურდება ლახამულურ კილოკავში, იხ. ქალდანი 1955, 146; ЭСКЯ, 147; სხვა კილოკავებში **ნე-** პრეფიქსის ადგილი ფართოდ გავრცელებულმა **ნა-** პრეფიქსმა დაიკავა, იხ. თოფურია 1931, 221-226).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ***ნე-** არქეტიპი საერთო-ქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 146; Klimov 1998, 140).

***ნებ-**

ქართ. **ნებ-** **ნებ**-ი

სვან **ნებ-** **ნებ**-ჰრ «ხელთათმანები»

გვხვდება ძველ ქართულში: და, აჰა, მცირჱ ღრუბელი, ვითარცა **ნები** კაცისაჲ, რომელსა აღმოაქუნდა წყალი ზღჳთ, III მეფ. 17,44 O; მივიდეს

დაფლვად მისა და არა პოვეს მისგანი, გარნა თხემი ხოლო და ფერჴნი და **ნებნი** ჴელთა მისთანი, IV მეფ. 9,35 O და სხვ.

ქართულ **ნებ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვან. **ნებ-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ლ. გელენიძემ (გელენიძე 1974, 74). ***ნებ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 140).

***ნეკ-**

ქართ. **ნეკ-** **ნეკ**-ი

მეგრ. **ნაკ-** **ნაკ**-უ

დასტურდება ძველ ქართულში: **ნეკი** ჩემი უმსხო არს წელთა მამისა ჩემისათა, III მეფ. 12,10 O; დამოკიდა ყოველი სკიტჱ მცირესა მას **ნეკსა**, A-1105 344v.

ქართული **ნეკ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **ნაკ-** (**ნაკ-უ** ფუძეში **-უ** სუფიქსის ფუნქცია ნათელი არაა (Климов 1985, 172).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის ***ნეკ(ჳ)** - არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1985, 172).

***ნეკერჩხ-**

ქართ. **ნეკერჩხ**-ალ-ი

მეგრ. **ლაკინჩხ-** **ლაკინჩხ**-ა «ნეკერჩხალი»

გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში.

ქართულ **ნეკერჩხ-** ფორმას შეესატყვისება მეგრული **ლაკინჩხ-** (<***ნაკინჩხ-**<***ნაკირჩხ-**; **რჩ**>**ნჩ** გადასვლა პოზიციურია, იხ. ჟღენტი 1953, 123-124; **ნ - ნ** >**ლ - ნ** დისიმილაციით, რაც ახასიათებს დასავლურ ქართველურ არეალს. **ჩ**-ს შემდეგ **ქ** არ განვითარდა **ხ**-ს დისიმილაციური ზეგავლენით; ამ მოვლენის შესახებ მიუთითა გ. მაჭავარიანმა, იხ. გამყრელიძე 1959, 21; ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** პოზიციური შესატყვისობისათვის იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

სავარაუდებელია, **ნეკერჩხ-** რთული შედგენილობის ფუძე იყოს.

მასალა შეაპირისპირა და ***ნე-კერჩხა-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1988, 20; Klimov 1998, 140).

***ნემს₁-**

ქართ. **ნემს-** **ნემს**-ი

მეგრ. **ლეფშ-/ლეშ-/ლიშ-** **ლეფშ**-ი/**ლეშ**-ი/**ლიშ**-ი «ნემსი»

ლაზ. **ლემშ-** **ლემშ**-ი «ნემსი»

გვხვდება ძველ ქართულში: ხუადვილეს არს ნავისა მანქანისა საბელი ჴურელსა **ნემსისასა** განსლვად, მ. 19,24 (ხანმ.); შეგარტყ შენ ბისონი და შეგმოსე შენ **ნემსულითა**, ეზეკ. 16,10 OJ; დიდსა უკუე ლავ-რასა მისცეს ... საკურთხევლის შესამოსელი **ოქრონემსული** და მეორე ოქსინოჲ, იოვ. და ეფთ. 31,2 და სხვ.

ქართულ **ნემს-** (<***ნემს₁-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ლეფშ-/ ლეშ-/ლიშ-** (**ლემშ-**<***ნემშ-** დისიმილაციით; შდრ.: გურული **ლეფს**-ი <**ლემს**-ი<**ნემს**-ი; **ლამ**-ი<**ნამ**-ი და სხვ.; შემდგომში **მშ**>**ფშ** ასიმილა-ციური დაყრუების გზით; იხ. Schmidt 1962, 127; შდრ.: ჩიქობავა 1938, 163; ЭСКЯ, 163; **ლეფშ-**>**ლეშ-** **ფ**-ს დაკარგვით, იხ. ჩიქობავა 1938, 163) და ლაზური **ლემშ-** (<***ნემშ-** დისიმილაციის გზით; მეგრულისა და ლაზურის ფორმებში ხმოვანთა შესატყვისობების დარღვევა თავდაპირ-ველ **ნ**-სთან მეზობლობით აიხსნება, იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

ქართული და ლაზური ძირები დააკავშირა გ. როზენმა (Rosen 1845, 33); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 43). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღა-დგინა ***ლემს₁-/ლეფს₁-** არქეტიპი (ЭСКЯ, 121; შდრ.: ფენრიხი, სარჯვე-ლაძე 1990, 239; Klimov 1998, 141).

***ნენ-**

ქართ. **ენ-** **ენ**-ა «ენა; სიტყვა»

მეგრ. **ნინ-** **ნინ**-ა «ენა; სიტყვა»

ლაზ. **ნენ-** **ნინ**-ა «ენა; სიტყვა»

სვან. **ნინ-/ნჷნ-** **ნინ** «ენა»; **ნჷნ**-ირ-ა̈ლ «ენები»

დასტურდება ძველ ქართულში: იხარებდენ გლახაკნი მშიერნი და ნაკლულევანნი, ეძიებდენ წყალსა და არა ჰპოებდენ და **ენანი** მათნი წყურილითა განჴმენ, ესაია 41,17; **ენაჲ** მცირჱ ასოჲ არს და დიდად მაღლოვის, იაკობ 3,5; ვხედავთ ყოველი, რომელი ილოცავს და იგლოვს, ითხოვს, რაჲთა დაიცვას იგი **ენისაგან**, აწ უკუე ვინაჲთგან სიკუდილი და ცხორებაჲ **ენისაგან** იქმნების, მამ. სწავლ. 9,9-11; **ენათა** ახალთა იტყოდიან, მრკ. 16,17; კაცსა **ენოვანსა** არა წარემართოს ქუეყანასა ზედა, კაცი ცრუჲ მჴრმან მოინადიროს, ფსალმ. 139,2 და სხვ.

***ნენ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნინ-**, ლაზური **ნინ-** და სვანური **ნინ-** (ხმოვანთშესატყვისობათა რეგულარულობის დარღვევა **ნ**-ს ზეგავლენითაა შეპირობებული, იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 30); სვანური და მეგრული – ა. გრენმა (Грен 1890, 140); სვანური და მეგრული – ო. უორდროპმა (Wardropp 1911, 630). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***ნენა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 147; Klimov 1998, 141; შდრ.: ჩიქობავა 1938, 53). ***ნენ-** სიმბოლური ხასიათის ძირი უნდა იყოს.

***ნენა-**

ქართ. **ნენა-** **ნენა** «დედა»

მეგრ. **ნანა-** **ნანა** «დედა»

ლაზ. **ნანა-** **ნანა** «დედა»; **ნან**-დიდ-ი «დიდედა»

გვხვდება ზოგ ქართულ დიალექტში: **ნენა**-ი «დედა» (გურ.); **ნენე**-ჲ «ბებია; დიდედა» (ზ. აჭარ.); «დედა» (ქვ. აჭარ.) (ღლონტი 1975, 26).

ქართულ **ნენა** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნანა** და ლაზური **ნანა** (შესატყვისობა ქართული **ა** : მეგრული **ა**: ლაზური **ა** აუსლაუტში კანონზომიერია, იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 17). ***ნენა-** სიმბოლური ხასიათის ძირი უნდა იყოს, რითიცაა შეპირობებული მისი ფონეტიკური სახე.

***ნი-**

ქართ. **ნი-** (სიტყვათსაწარმოებელი პრეფიქსი) **ნი**-კაპ-ი; **ნი**-კარტ-ი; **ნი**-ს-კარტ-ი (ახ. ქართ.) «id.»; **ნი**-ყბ-ერ-ი «ნიკაპი»

სვან. **ნი-** (სიტყვათსაწარმოებელი პრეფიქსი) **ნი**-კპ-ა «ნიკაპი»; **ნი**-კრა̈ტ «ნისკარტი»

გვხვდება ძველ ქართულში: სხუაჲ არს თესლი იგი ჴორცისმჭამელთაჲ და ქმნულებაჲ მისი სხუებრ და სარგებელ განსაგებელად ცხორებისა მისისა – სიმახჳლე იგი ფრჩხილთა მისთაჲ და მოდრეკილობაჲ **ნიკარტისა** მისისაჲ, ექუს. დღეთ. (აბ.) 111,23-26; არა ცრემლნი იგი ქურივისანი დამოსდიედ **ნიკაფსა** მისსა, ისუ ზირ. 32,18 O; ხოლო ღაწუნი და ენაჲ და ქმნულებაჲ იგი, რომლითა იძრვის **ნიყბერი** მოფოლხუებითა და მოჭირებითა, განმარტებითა და შემოკრებითა, ესე

ყოველი მსგავს არს ძრვასა მას ძალთა ებნისათა ჴმასა შინა, კაცისა აგებ. 159,7-11 და სხვ.

ქართული **ნი**- პრეფიქსის კანონზომიერი შესატყვისია სვანური **ნი**.

მასალა ვ. თოფურიამ შეაპირისპირა (თოფურია 1938, 90-91). ***ნი**- საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 147-148; Klimov 1998, 142).

***ნიკ**-

ქართ. **ნიკ**- **ნიკ**-ელ-ი «ცხვირი; დრუნჩი»

მეგრ. **ნიკ**- **ნიკ**-უ «ნიკაპი»

ლაზ. **ნუკ**-/**ნუნკ**- **ნუკ**-უ/**ნუნკ**-უ «ნიკაპი»

გვხვდება ძველ ქართულში: ვითარცა საყური **ნიკელსა** ღორისასა, ეგრეცა დედაკაცსა სახებოროტსა სიკეთჱ, იგავნი 11,12 O.

ქართული **ნიკ-ელ**- ფუძის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **ნიკ-უ** და ლაზური **ნუკ-უ** (<**ნიკ-უ** ასიმილაციით. შესატყვისობა ქართ. -**ელ** : მეგრ. -**უ** : ლაზ. -**უ** კანონზომიერია; იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-89; **ნუნკუ** ფორმაში **ნ** განვითარებულია).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 279; იხ. აგრეთვე გიგინეიშვილი 1967, 9-10; გიგინეიშვილი 1973, 59); მეგრული და ლაზური — არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 49-50).

***ნინჳ**-

ქართ. **ნინვ**- **ნინვ**-ელ-ი «ბავშვი»

მეგრ. [**ნინ**-]

გვხვდება ძველ ქართულში: ლომი და ზუარაკი ერთად ძოვდენ, და ყრმამან **ნინველმან** შემოკრიბნეს იგინი, ესაია 10,6 J; განეჴუა ენაჲ სახასა მათსა წყურილითა; **ნინველნი** ითხოვდეს პურსა და არა ვინ იყო განმყოფელ მათა, გოდ. იერემ. 4,4 J.

სულხან-საბას განმარტებით, «ეწოდების ... ათის წლით ათხუთმეტამდე ვაჟსა — **ნინველი** და ქალსა — **ნინველა**».

ქართული **ნინვ-ელ**- ფუძის კანონზომიერი მეგრული შესატყვისი ***ნინ-უ** შემონახული უნდა იყოს გვარში **ნინ-უ**-ა (შესატყვისობა ქართ. -**ელ** : მეგრ. -**უ** : ლაზ. -**უ** კანონზომიერია; იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-89.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ნინვ-** არქეტიპი აღადგინა ზ. სარჯველაძემ (Сарджвеладзе 1991, 142-143).

***ნისლ-**

ქართ. **ნისლ-** **ნისლ**-ი; **ნისლ**-შემოხვეულ-ი

მეგრ. **ნირს-/ნჷრს-** **ნირს**-ი/**ნჷრს**-ი «ნისლი»

დასტურდება ძველ ქართულში: ღრუბელი და **ნისლი** გარემო არს მისა, სიმართლით და განგებულებით აღმართებულა საყდარი მისი, ფსალმ. 96,2; მოვივლინნეთ ქუეყანასა მას ბნელსა და **ნისლიანსა**, A-1104 180r,15-17; ხატნი **ნისლისფერნი** აღჰმართნა მას შინა სავსენი სალმობითა თითოფერითა, ფსევდომაკ. 399,17; **ნისლშემოხუეულითა** ... შუენიერებითა მათითა, ლიტ. ურთ. 104,11 და სხვ.

ქართული **ნისლ-** ძირის შესატყვისი ჩანს მეგრული **ნირს-/ნჷრს-** (***ნისრ-<*ნისლ-** მეტათეზისის შედეგად).

ქართული და მეგრული ფორმები პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII; 115).

***ნიყჳ-**

ქართ. **ნიყუ-** **ნიყუ**-ი; **ნიყვ**-ი «ერთგვარი სოკო»

სვან. **ნეყჳ-** **ნეყჳ**-ი «ერთგვარი სოკო»

სულხან-საბას განმარტებით, «**ნიყჳ** სოკოწითელი»

ქართული **ნიყუ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს სვანური **ნეყჳ-** (არაა ნათელი ძირისეულ ხმოვანთა ურთიერთმიმართება).

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის ***ნიყჳ-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1991, 16).

***ნიჩჳ-**

ქართ. **ნიჩ-/ნიჩვ-** **ნიჩ**-ურ-ი «დინგი; ხორთუმი»; **ნიჩვ**-ი «დრუნჩი; ტუჩი»

მეგრ. **ნიჩქვ-** **ნიჩქვ**-ი «უშნო სახე»

ძველ ქართულში დასტურდება **ნიჩურ-** ფორმა: რაჟამს აღივსის პირი მისი, მაშინ შეიმტკიცნის **ნიჩურნი** თჳსნი და შთანთქნის წულილნი იგი თევზნი, შატბ. კრებ. 184,36-37; ამოაცუა გრკალი **ნიჩურსა** მისსა, იობ. 40,21 (მცხეთ.); რად საკმარ არს პილოჲსა **ნიჩური** იგი, ექუს. დღეთ. (აბ.) 131,36 და სხვ.

**ნიჩ-ურ-** ფუძისათვის ამოსავალი უნდა იყოს ***ნიჩჳ-ურ-** (**ჳ** დაიკარგა სუფიქსისეული **უ**-ს წინ).

**ნიჩუ-** (ახ. ქართ. **ნიჩვ-**) ძირის შესატყვისია მეგრული **ნიჩქვ-**. იმერული **ნიჩქვ-**ი მეგრულიდანაა ნასესხები.

მასალა შეაპირისპირა და ***ნიჩ̂უ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24; Klimov 1998, 143; შდრ.: ЭСКЯ, 148).

***ნიჯგ̂უ-**

ქართ. **ნიჯგვ-** **ნიჯგვ-**ა/**ნიჯგ-**ო

მეგრ. **ნიძგვ-**/**ნინძგვ-** **ნიძგვ-**ი/**ნინძგვ-**ი «ნისკარტი»

ქართული ენის ქიზიყურ დიალექტში დასტურდება **ნიჯგვ-ა** «ცხვირგანიერი და დაბალი ადამიანი»; ქართლურში – **ნიჯგო** (<**ნიჯგვ-ა**) «ცხვირშეჭეჭყილი ადამიანი» (ღლონტი 1975, 29).

ქართულ **ნიჯგვ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნიძგვ-** (<***ნიჯგ̂უ-**; **ჯგ̂უ**>**ძგვ** პროცესის შესახებ იხ. გამყრელიძე 1959; **ნინძგვ-** ფორმაში **ნ** განვითარებულია; წინაენისმიერთა წინ **ნ-**ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98). გ. კლიმოვი მეგრულ **ნიძგვ-**/**ნუნძგ-** ძირს უკავშირებდა ქართულ **ნიჩ̂უ-** ძირს (ЭСКЯ, 148). ძნელი სათქმელია, სვანური **ნჷნძგ** ქართული **ნიჯგვ-** ძირის შესატყვისს წარმოადგენს, თუ მეგრულიდან არის ნასესხები.

***ნოტ-**

ქართ. **ნოტ-** **ნოტ-**ი-ა-ჲ/**ნოტ-**ი-ე-ჲ «სველი; ნესტიანი» ...

მეგრ. **ნოტ-**/**ნიტ-**/**ნჷტ-** **ნოტ-**აფ-ი/**ნიტ-**აფ-ი/**ნჷტ-**აფ-ი «წვეთვა»

დასტურდება ძველ ქართულში: არა იპოვების ნაწუეთი წყლისაჲ ლაკუასა და არცა **ნოტიაჲ** წყაროთა, სინ. მრავალთ. 129,2-3; რომელიმე დავარდა კლდესა ზედა, რომელსა ზედა იყო მიწაჲ და **ნოტიე** მცირედ, ბალავარ. 35,32-33; წყალი შუვა არს ორთავე მათ, და ვითარცა ჴელითა უპყრია ვითარებაჲ ორთაჲვე მათ: სიცივე წყლისაგან და **ნოტიაობაჲ** – ჰაერისაგან, ექუს. დღეთ. (აბ.) 60,14-16 A; **ნოტიობაჲ** B; ძალი იგი **ნოტიამყოფელი** ყოველთაჲ მათ ერთი არს ბუნებით, კაცისა აგებ. 228,6-7 და სხვ.

ქართული **ნოტ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **ნოტ-** (**ნიტ-**/**ნჷტ-**<**ნოტ-**).

მასალა შეაპირისპირა და ***ნოტ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***ნოღ-**

ქართ. **ნოღ-** **ნოღ**-ა «დაბალი, სილიანი და მსუქანი ადგილი»; **ნოღ**-ა (ტოპონიმი)

მეგრ. **ნოღ-** **ნოღ**-ა/**ნოღ**-ო «მდინარის ტოტი; მდინარის ყოფილი კალაპოტი»; **ნოღ**-ო-ხაშ-ი, ო-**ნოღ**-ია (ტოპონიმები) ...

ლაზ. **ნოღ-** **ნოღ**-ა «ნაპირი; დაბლობი»

ქართულ **ნოღ-ა** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნოღ-ა** და ლაზური **ნოღ-ა** (შესატყვისობისათვის ქართ. **ა** : მეგრ. **ა** : ლაზ. **ა** აუსლაუტში იხ. Климов,Мачавариани 1966, 19-25). მეგრ. **ნოღ-ო**<**ნოღ-ა** ასიმილაციის შედეგად. გ. კლიმოვის აზრით, **ნოღა** ქართულში ზანიზმია (Klimov 1998, 144), ხოლო მეგრულსა და ლაზურ ფუძეებს ქართული **ნოყა** შეესატყვისება (ЭСКЯ, 148; იხ. აგრეთვე Klimov 1998, 144).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 148); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ალადგინა ***ნოყა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 148; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 242; Klimov 1998, 144).

***ნუ**

ქართ. **ნუ** **ნუ** (უარყოფითი ნაწილაკი) «ნუ, ნუთუ, იქნებ; ვერ»; **ნუ**-ვინ; **ნუ**-რაჲ ...

მეგრ. **ნუ** **ნუ** (უარყოფითი ნაწილაკი)

სვან. **ნო/ნჷ** (უარყოფითი ნაწილაკი) **ნო/ნო**-მა/**ნო**-მ/**ნო**-მმა/**ნუ**-მა/**ნო**-სა «არ»; **ნჷ**-მა/**ნჷ**-მ/**ნō**-მის/**ნო**-მეგ «ნუ»

დასტურდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: მიხუგო ანგელოზმან მან და ხრქუა დედათა მათ: **ნუ** გეშინინ თქუენ, მ. 28,5 L; ამიერითგან შრომასა **ნუვინ** შემამთხუევნ მე, გალატ. 6,17 L; იხილე, **ნუვის** უთხრობ, მ. 8,4. **ნუთუ** ეგების შვილთა საქორწინისათა გლოვად, მ. 9,15 C და სხვ.

ქართულ **ნუ** ნაწილაკს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნუ** და სვანური **ნო**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა თ. შარაძენიძემ (შარაძენიძე 1964, 323-324); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 128). საერთოქართველური ფუძე-ენისათვის

*ნუ არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 148-149; Klimov 1998, 144).

## ჲ

***ჲორ-**

ქართ. **ორ-** **ორ**-ი; მე-**ორ**-ე; ათ-**ორ**-მეტ-ი

მეგრ. **ჟირ-**/**ჟჷრ-** **ჟირ**-ი/**ჟჷრ**-ი «ორი»; მა-**ჟირ**-ა/მა-**ჟი**-ა «მეორე»; **ჟირ-ჟირ**-ი «ორ-ორი»; **ჟირ**-იშა(ხ) «ორჯერ»; ნა-**ჟირ**-ალ-ი/ნა-**ჟირ**-უ-ა «ტყუპისცალი» ...

ლაზ. **ჟურ-** **ჟურ**-ი «ორი»; არ-**ჟურ** «რამდენიმე»; მა-**ჟურ**-ა «მეორე» ...

სვან. **ჲორ-**/**ჲერბ-** **ჲორ**-ი/**ჲერბ**-ი «ორი»

დასტურდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: აჰა, **ორ** კაც ზედამოხადგეს მათ სამოსლითა ელვარჱთა, ლ. 24,4 L; მიიმართა კოლტმან მან ღორებისამან კბოდესა მას ზღუად, რამეთუ ხიყვნეს ვითარ **ორათას**, და დახიშთვნეს ზღუასა მას შინა, მრკ. 5,13 (ხანმ.); არა შორს იყვნეს ქუეყანასა, არამედ **ორას** წყრთა ოდენ, და გამოითრევდეს ბადესა მას თევზითა სავსესა, ი. 21,8; აწ რაჲთამცა **ორგანვე** არა ვცოდეთ და შოვა ვიდოდეთ, სინ. მრავალთ. 140,3; მართლიად გეტყჳ შენ, რამეთუ დღეს, ღამესა ამას, ვიდრე ქათმისა **ორგზის** ყივილმდე სამგზის უვარ-მყო მე, მრკ. 14,30 C; **ორგულო**, აღმოიღე პირველად დირჱ ეგე თუალისაგან შენისა, მ. 7,5 (ხანმ.) და სხვ.

როგორც მონათესავე ენების მასალასთან შეპირისპირება ცხადყოფს, ქართულისათვის ამოსავალია ***ჲორ-** (იხ. Марр 1913a, სვ. 17).

ქართულ **ორ-** (<***ჲორ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჟირ-**/**ჟჷრ-**, ლაზური **ჟურ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ჲორ-**. ხმოვნის წინამავალი თავკიდურა **ჲ**>**ჟ**, შდრ.: **იორდანე** (ანთროპონიმი)>***ჲორდან**-ია>**ჟორდან**-ია (გვარი); **იოვანე** — **ჟვან**-ია<***ჲოვან**-ია; **იაკობ**>**ჟაკობ**-ია/**ჯაკობ**-ია და სხვ. იხ. Марр 1911b, 220. ლაზური **ჟურ**-<***ჟორ-** **ო**>**უ** პროცესის შედეგად; მეგრული **ჟირ**-<**ჟურ**-<***ჟორ-** **ო**>**უ** პროცესისა და შემდგომში **უ**-ს **ი**-ში გადასვლის გზით) და სვანური **ჲორ-** (**ჲერბ-** ვარიანტი აშკარად მეორეულია, იხ. ЭСКЯ, 149).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 11). ***ჲორ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 149; Klimov 1998. 114).

## ო

***-ობ**

ქართ. **-ობ** (ზმნის თემის ნიშანი) გმ-**ობ**-ს; ყუარ-**ობ**-ს; ა-ღნ-**ობ**-ს; ამბ-**ობ**-ს; ა-ცხ-**ობ**-ს ...

მეგრ. **-ოფ** (ზმნის თემის ნიშანი) ჭყოლ-**ოფ**-უ-ა «წყალობა»; ყორ-**ოფ**-ა «სიყვარული» ...

ლაზ. **-ოფ** (ზმნის თემის ნიშანი) ყორ-**ოფ**-ს «ყვარობს»

გვხვდება ძველ ქართულში: ვერცა დამტევველობენ, ანუ **ანდერძობენ**, დიდი სჯ. 189,49 **აპყრობასა** ჴელთა ჩემთასა ტაძარსა წმიდასა შენსა, ფსალმ. 27,2; რაჲთამცა ნათესავიცა მისი და **აღზრდილობაჲ** და მამული ვთქუთ, იოან. სახ. განმ. I 13,14-15; ხოლო მათ უდებ-ყვეს და წარვიდეს: რომელნიმე თჳსა აგარაკად, რომელნიმე — **ვაჭრობად**, მ. 22,5 C; რომელნიცა მისნობითა კაცთა ცხოვლებასა **ვერაგობდენ**, დიდი სჯ. 172,10; **ავლტობდით** საკურთხეველსა უფლისასა, მალ. 2,13 O და სხვ.

ქართულ **-ობ** სუფიქსს შეესატყვისება მეგრული **-ობ** და ლაზური **-ობ** (< საერთოზან. ***-ობ**).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 16).

***ოდ-**

ქართ. **ოდ-** **ოდ**-ენ

მეგრ. **ოდ-** **ოდ**-ო «ჯერ კიდევ»

სვან. **ჵოდ-** **ჵოდ**-ე «მხოლოდ»

გვხვდება ძველ ქართულში: ჩუენი არა ხოლო თუ დედოფალი **ოდენ** იყავ, შუშ. III,18: ვიყვენით ჩუენ მონასტერსა მას შინა სამ დღე **ოდენ**, საკითხ. წიგ. II 114,3 და სხვ.

ქართულ **ოდ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ოდ-** და სვანური **ჵოდ-**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე ***ოდე-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 150; Klimov 1998, 145).

***-ოჳ̂**

ქართ. **-ოვ** (თემის ნიშანი) გლ-**ოვ**-ა; პერ-**ოვ**-ა; ცრემლ-**ოვ**-ა ...

სვან. **-ოჳ̂** (თემის ნიშანი) ლი-ღრ-**ოჳ̂**-ი «მოტყუება»

**-ოვ** თემის ნიშანი საშუალი გვარის ზმნებთან დასტურდება (ბუტკ**ოვ**ის, იგლ**ოვ**ის, დიდრ**ოვ**ის, თესლ**ოვ**ის, კოლტ**ოვ**ის, ლაღ**ოვ**ის, მაღლ**ოვ**ის, მდიდრ**ოვ**ის, მრუმლოვის, მჩქეფრ**ოვ**ის, მწიფ**ოვ**ის, პერ**ოვ**ის, რულ**ოვ**ის, სასტ**ოვ**ის, სულ**ოვ**ის, ფიცხ**ოვ**ის, ფურცლ**ოვ**ის, ღელვოის, ღუელფ**ოვ**ის, შფოთოის, ცისკრ**ოვ**ის, ცრემლ**ოვ**ის, სძულოის, წით-ლ**ოვ**ის, წყარ**ოვ**ის, ხისტოის, ჯეჯლ**ოვ**ის და მისთ.).

ქართული **-ოვ** თემის ნიშნის კანონზომიერი შესატყვისია სვანური **-ოჳ̂**.

მასალა შეაპირისპირა და ***-ოჳ̂** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა.

***ოთხო-**

ქართ. **ოთხ**-/**ოთხო-** **ოთხ**-ი; **ოთხო** ...

მეგრ. **ოთხ**-/**ოთხო-** **ოთხ**-ი «ოთხი»; **ოთხო**-ნ-ეჩ-ი «ოთხმოცი» ...

ლაზ. **ოთხო**-/**ონთხო**-/**ოთხუ-** **ოთხო**/**ონთხო**/**ოთხუ** «ოთხი»

სვან. **ჳოშთხჳ̂**-/**ჳ̂შთხჳ̂-** **ჳოშთხჳ̂** «ოთხი»; მე-**ჳ̂შთხჳ̂**-ე «მეოთხე»

დასტურდება ქართული ენის უძველეს წერილობით ძეგლებში: უკუეთუ ვისმე რას ცილი დახუდევ, მიხუაგო **ოთხი** წილი, ლ. 19,8 (ხანმ.); შეკრიბნეს რჩეულნი მისნი **ოთხთაგან** ქართა კიდითგან ცისაჲთ ვიდრე კიდედ მისი, მ. 24,31 L; ... არცა შჳდთა მათ პურთა **ოთხათასთაჲ** მათ და რაოდენი ფსჳრიდი აღხიღეთ, მ. 16,10 (ხანმ.); მოვიდეს მოციქულნი იაკობისა და ჰრქუეს: მივედით ესავისა, ძმისა შენისა, და, აჰა, იგიცა მოვალს შემთხუევად შენდა და **ოთხასი** კაცი მის თანა, შესაქმ. 32,7 O; კუროჲსთავი არს **ოთხეკალი**, გელ. ბიბლ. 370r,18-20 (კომენტ.); შე-რაჲ-იპყრა იგი, შესუა საპყრობილესა და მისცა იგი ოთხთა **ოთხეულთა** ერისაგანთა ცვად, საქმ. მოციქ. 12,4; ღირს ვიქმენ მე, გლახაკი იოვანე, ნართაულად ბერაი, აღსრულებად წმიდასა ამას სახარებასა **ოთხთავსა**, პარხლ. ოთხთ. ანდერძი და სხვ.

ქართულში არის **ოთხო** ვარიანტიც. სულხან-საბა წერს: «**ოთხო** საბაითი გლეხურად». ეს ფორმა ამ მნიშვნელობით დღესაც იხმარება ქართლურ დიალექტში: «**ოთხო** ოთხი კოჭით თამაში» (იხ. ქართლ. ლექსიკ. 342).

ქართული **ოთხ**-/**ოთხო** ძირის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **ოთხ**-/**ოთხო**-, ლაზური **ოთხო-** (**ონთხო** მიღებულია **ნ**-ს განვითარე-

ბის შედეგად; წინაენისმიერთა წინ ნ-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98; **ოთხუ**<**ოთხუ** ო>**უ** პროცესის შედეგად) და სვანური **ჷოშთხჷ** (ანლაუტში **ჷ** განვითარდა ო-ს წინ).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 11). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***ოთხო-** არქეტიპი და იგი ინდოევროპულიდან ნასესხებად მიიჩნია (Климов 1977, 162-163; Klimov 1998, 145-146).

***-ოლ**

ქართ. **-ოლ** (ზმნური სუფიქსი) სრ-**ოლ**-ა; ბრძ-**ოლ**-ა; ყ-**ოლ**-ა; წ-**ოლ**-ა ...

მეგრ. **-ოლ** (ზმნური სუფიქსი) ხუტ-**ოლ**-ი «ჩახუტება»; პირტ-**ოლ**-ი «განადგურება; მოსპობა»; პირტ-**ოლ**-ი/ხინკ-**ოლ**-ი «id.» ...

ლაზ. **-ოლ** (ზმნური სუფიქსი) დო-ქურჩ-**ოლ**-ა «სიმინდის გარჩევა»; ო-ღირღ-**ოლ**-უ «ღრღნა» ...

სვან. **-ოლ** (ზმნური სუფიქსი) ლი-გხ-**ოლ**-ე «წყენა; უკმაყოფილება»

დასტურდება ძველ ქართულში: გესმოდიან **ბრძოლანი** და შფოთნი, ლ. 21,9 (ხანმ.); კელობად იწყო დავით და **ბრკოლად**, I მეფ. 17,39 O; რაჲთა არა იყოს **სივლტოლაჲ** თქუენი ზამთრის, მრკ. 13,18 C; ესრეთ იქმნებიან **ირთოლანი**, H-2251 285r და სხვ.

არაა გამორიცხული **-ოლ** თავდაპირველად თემის ნიშანი ყოფილიყო.

ქართულ **-ოლ** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **-ოლ**, ლაზური **-ოლ** და სვანური **-ოლ**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 34).

***ოფლ-**

ქართ. **ოფლ- ოფლ**-ი

მეგრ. **უფუ-/უფ- უფუ/უფ**-ი «ოფლი»

ლაზ. **უფ- უფ**-ი «ოფლი»; **უფ**-ონ-ი «ოფლიანი»

სვან. **ჷოფ-/ჷეფ- ჷოფ/ჷეფ** «ოფლი»; **ოფ**-ჵრ «ოფლიანი»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **ოფლითა** პირისა შენისათა სჭამდე პურსა შენსა, შესაქმ. 3,19 (მცხეთ.); ესე სახარებაჲ მე, იოვანე ულირსმან, საპყარმან და მლოცველმან წმიდის დედოფლის თამარისმან, **ვიოფლე წერით** ქალაქსა შინა კოსტანტინეპოლის, A-1335 272v; **ოფლთა** მიერ ცივთა **ოფლიან** იყვნიან, A-162 90v,25-26b;

A-129 133r,19-20a; არა მოაკლო მორბედმან სრბისაგან თჳსისა, ვითარცა ცხენმან **ოფლიერმან** ჴჳვილსა შინა თჳსსა, იერ. 8,6 O და სხვ.

ქართულ **ოფლ-** (<*__ოფლ̣-__) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **უფუ** (შეფარდებისათვის საერთოქართვ. *__ლ̣__ : ქართ. **ლ** : მეგრ. **უ** : ლაზ. **უ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 92; **ო**>**უ** **ფ**-ს ზეგავლენით), ლაზური **უფ-** (<**უფუ** აუსლაუტში **უ**-ს დისიმილაციური დაკარგვის შედეგად; ასევეა წარმომდგარი მეგრულის **უფ** ვარიანტიც) და სვანური **ჳოფ** (აუსლაუტში *__ლ̣__ სონანტის რეფლექსი გაუჩინარებულია, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 82. **ჳ** ანლაუტში **ო**-ს წინ განვითარებულია, შდრ.: ქართ. **ოთხო** : სვან. **ჳოშთხჳ**. უმლაუტის შედეგად **ჳოფ**>**ჳეფ**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 31). საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის *__ოფლ̣-__ არქეტიპი აღადგინეს გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 151), თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 82; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 245; Klimov 1998, 146).

*__ოფოფ-__

ქართ. **ოფოფ-** **ოფოფ**-ი

მეგრ. **ოფოფ-** **ოფოფ**-ი «ოფოფი»

გვხვდება ძველ ქართულში: საძაგელ არს ... ტივყუავი და ბუკიოტი და მსგავსი მისი; და **ოფოფი** და მღამი, ლევ. 11,19 O.

ქართული **ოფოფ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **ოფოფ-**. ლაზურში დასტურდება **ოფამფე**, რომლის ვოკალიზმის მიმართება სათანადო ქართულ და მეგრულ ფორმებთან ბუნდოვანია.

მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 105). *__ოფოფ-__ არქეტიპი გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (Klimov 1998, 145). არაა გამორიცხული *__ოფოფ-__ ძირის სესხება საერთოინდოევროპულიდან (Klimov 1998, 146).

*__ოც-__

ქართ. **ოც-** **ოც**-ებ-ა «განცვიფრება; მოჩვენება; შეკრთომა»; ე-**ოც**-ებ-ის; ე-**ოც**-ა ...

მეგრ. **ოც-**/**ორც-** გე-**ოც**-უ «გაოცდა»; ე-**ორც**-უ «გაუკვირდა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ღირსთა მისთა თჳთ იგი მიმოვალს და ეძიებს, და ალაგთა მათთა **ეოცების** მათ მხიარულებად, სიბრძნ. 6,17

O; **გეოცებოდენ** საშინელებაჲ იგი სამსჯავროჲსაჲ, A-1105 83r; არცა ძილისა **ოცებაჲ** შეგაშინებს შენ, იქვე 276v და სხვ.

შესაძლოა, ქართული **ოც-** ძირის შესატყვისი იყოს მეგრ. **ოც-** (**ორც-** <**ოც- რ** თანხმოვნის განვითარების შედეგად).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 20).

***ოც-**

ქართ. **ოც-** **ოც-**ი

მეგრ. **ეჩ-** **ეჩ-**ი «ოცი»

ლაზ. **ეჩ-** **ეჩ-**ი «ოცი»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: დაადგინებდეს ლევიტელთა მათ **ოც** წლითგან და მიმართსა ზედამდგომელად, II ეზრა 3,8 O; უკუეთუ შესაძლებელ არს ათითა ათასითა შემთხუევად **ოცითა** ათასითა მომავალისა მის ზედა, ლ. 14,31; შე-ოდენ-სრულ ხიყვნეს, ვითარ **ოცდახუთ** უტევან, გინა **ოცდაათ**, ი. 6,19 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ოც-** (<***ოც-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ეჩ-** და ლაზური **ეჩ-** (მეგრული და ლაზური ფორმებისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ოჩ-**, რომლისგანაც უმლაუტის შედეგად მივიღეთ მეგრული **ეჩ-** და ლაზური **ეჩ-**; იხ, გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 176).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 11); ***ოც-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 151; Klimov 1998, 147).

# პ

***პ-**

ქართ. **პ-** **პ-**ოვ-ნ-ა ; ვ-**პ**-ოვ-ებ; **პ**-ოვ-ა/**პ**-ო-ა ...

მეგრ. **პ-** **პ**-ალ-უ-ა «პოვნა»

გვხვდება ძველ ქართულში: ხრქუა: უფალო, უკუეთუ **ვპოვე** მადლი, შესაქმ. 18,3 (ხანმ.); ესე ძჱ ჩემი მკუდარ ხიყო და განცოცხლდა, წარწყმედულ ხიყო და **ხიპოვა**, ლ. 15,24 (ხანმ.); **პოვნაჲ** იაკობ მოციქულისაჲ, I 13v,3; მოიძულოთ მოკლვაჲ, რამეთუ შემთხუევაჲ არს ეშმაკისაჲ და **პოვნება** არს ეშმაკისა მის უკეთურისა, სინ. მრავალთ.

210,6-7; მე, ვითარცა ნაძჳ ბორობანი, ჩემგან ნაყოფი შენი **პოვნებულ** არს, ოსე 14,9 O და სხვ.

თუ სწორია ქართულში **პ-** ძირის გამოყოფა, მისი შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **პ-**.

მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 296). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***პეჳ-** არქეტიპი (Klimov 1998, 148).

***პაპ-**

ქართ. **პაპ-** **პაპ**-ი; **პაპ**-ა

მეგრ. **პაპ-** **პაპ**-უ «პაპა»

ლაზ. **პაპ-** **პაპ**-ულ-ი/**პაპ**-უ «პაპა»; **პაპ**-ულ-ეფ-ე «წინაპრები; მამა-პაპა»

დასტურდება ძველ ქართულში: იოვანე იყო ნათესავით ქართველი, მშობელთა და **პაპთაჲთგან** დიდებული და წარჩინებული, იოვ. და ეფთ. 7,1; რომელი-იგი **პაპისპაპთაჲთგან** ქრისტეანობისა შჯულთა შინა აღზრდილი ... იყო, A-162 117r,21-22; A-129 185r,34-36b; იყო ნათესავით დიდებული და წარჩინებული და პატივცემული ფრიად იზიდიგერდის მიერ, სპარსთა მეფისა, **პაპისპაპეულად** ქრისტეანე, Jer.-24 66r,23-26 და სხვ.

ქართული **პაპ-** ძირის შესატყვისები ჩანს მეგრული **პაპ-** და ლაზური **პაპ-** (ხმოვანთა შორის კანონზომიერი შესატყვისობების დარღვევა ამ ძირის სიმბოლური ხასიათით არის შეპირობებული, იხ. ЭСКЯ, 152). ქართულ, მეგრულ და ლაზურ ფორმათა შეპირისპირების შედეგად გამოიყოფა ქართ. **-ა**, მეგრ. **-უ** (**-ულ**) და ლაზ. **-უ**/**-ულ** სუფიქსები.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 287; 289; 619); ლაზური ექვივალენტი მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 14-15). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***პაპალ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 152; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 246; Klimov 1998, 147).

***პაღჳ-**

ქართ. **პაღუ-** **პაღუ**-ი

მეგრ. **პუღუ-**/**პუხუ-** **პუღუ**/**პუხუ** «კუზი»

სულხან-საბას განმარტებით, «**პაღუ** დიდი მუცელი».

ქართული **პაღუ-** ფორმის შესატყვისი ჩანს მეგრული **პუღუ** (<***პოღუ; ო**>**უ** აიხსნება **უ**-ს ზეგავლენით, იხ. გუდავა 1960, 119-120; **პუხუ**<**პუღუ**).

მასალა შეაპირისპირა და ***ბარჯ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1985, 172; Klimov 1998, 148).

***პენტ-**

ქართ. **პენტ-** **პენტ**-ვ-ა; **პენტ**-ავ-ს ...

მეგრ. **პინტ-** **პინტ**-უ-ა «პენტვა»

ლაზ. **პინტ-**

სვან. **პჷნტ-** ლი-**პჷნტ**-ე «პენტვა»

სულხან-საბას ლექსიკონში იკითხება: «**პენტა** ბამბათ გადვრინვა», ხოლო **პენტელა** ახსნილია, როგორც «მედვრინე».

ქართულ **პენტ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **პინტ-**, ლაზური **პინტ-** (ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** პოზიციური შესატყვისობისათვის იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128) და სვანური **პჷნტ-**.

მასალა შეაპირისპირა და ***პენტ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1988, 30; Klimov 1998, 148).

***პერ-**

ქართ. **პერ-** **პერ**-ი «დუჟი»; **პერ**-ოვ-ა «დუჟის გადმოსვლა»

მეგრ. **პანჯ-**

ლაზ. **პაჯ-** ზოღა-**პაჯ**-ი «ზღვის ქაფი»; ქვა-**პაჯ**-ი «ზღვის ქაფისა და ქვის შენაერთი»

სვან. **პერ-** **პერ** «დუჟი (ცხოველთა)»; ლი-**პერ**-ჟ̂-ე «დუჟის მოსვლა»; ლგ-**პერ**-ჟ̂-ე «აქაფებული» ...

გვხვდება ძველ ქართულში: იწყო ოთხითავე გორვად და **პეროვად**, და აღავსებნ **პერითა** მით წუერთა მისთა, I მეფ. 21,13 O; ვითარცა შეეახლის იგი ქჳშასა ზღჳსპირისასა, დაჰკსნდის იგი და იქმნის **პერულ**, ექუს. დღეთ. (აბ.) 56,16-17; მას აქუნდა სამი ხატი და სამი ფერი: სისხლისფერი და **პერულისფერი** და კუამლისფერი, პარხლ. მრავალთ. 763,4-8b; რაჟამს **პერულოვინ** სინოტიე სიმძაფრითა ქართაჲთა, და მერმე დაიჭრნიან და დიდისა მისგან სიცივისა განყინდიან, ექუს. დღეთ. (აბ.) 49,31-50,1 და სხვ.

ქართულ **პერ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **პაჯ-** (შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4) და სვანური **პერ-**. გ. კლიმოვის აზრით, ამავე ძირს უნდა უკავ-

შირდებოდეს მეგრული **პანჯ**-, რომელიც ო. ქაჯაიას ცნობით «შხამს» ნიშნავს. მეგრულში არის **პანჯ**-უ-ა «ნგრევა, შლა» ზმნაც.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა მ. ჯანაშვილმა (Erckert 1895, 299); მეგრული, ლაზური ექვივალენტები გამოავლინა და ***პერ**- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 152; Klimov 1998, 148-149).

***პერ**-

ქართ. **პერ**- **პე-პელ**-ი/**პე-პელ**-ა

სვან. **პერ-/პӓრ-/პრ**- **პერ**-ნ-ი «ფრინავს»; ლი-**პერ** «ფრენა»; ნე-**პრ** «ფრინველი» (ლაშხ.); **პӓრ-პ**-ოლდ/**პӓრ-პӓნ**-დ «პეპელა»; ხ-ო-**პრ**-უნ-ე «აუფრენს» ...

ძველ ქართულში დასტურდება «ჩუქურთმის, არქიტექტორული ელემენტის» მნიშვნელობით: დაჰბურა ვარშამაგი თავსა მისსა და დასდვა ვარშამაგსა მას ზედა წინაშე პირისპირ **პეპელი** იგი ოქროჲსაჲ განწმედილი იგი წმიდაჲ, ვითარცა უბრძანა ღმერთმან მოსეს, ლევ. 8,9 O; შინაგან დაბირსა მას ქმნნა **პეპელნი** ოქროჲსანი, III მეფ. 6,21 J და სხვ.

ქართულ **პერ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **პერ**-. ქართული **პეპელ**- რედუპლიცირებული ფუძეა, რომელსაც შეესატყვისება **პӓრ-პӓნ-დ/პӓრპ**-ოლდ (<***პარპრ**-ოლდ) ფუძეები.

ქართული **პეპელ**- და სვანური **პӓრ-პӓნ-დ/პӓრპ**-ოლდ ფუძეები შეაპირისპირა მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 295); სხვა სვანური მასალა მოიხმო და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***პერ**- და ***პერ-პერ**- არქეტიპები აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 152-153; Klimov 1998, 149).

***პირ**-

ქართ. **პირ**- **პირ**-ი «პირი; სახე; ნაპირი ...»; მო-**პირ**-ვ-ა ...

მეგრ. **პირ-/პიჯ**- **პიჯ**-ი «პირი; სახე; ნაპირი ...»; **პირ**-უ-ა «მოპირვა»; **პიჯ**-ალ-ა «პირობა» ...

ლაზ. **პიჯ**- **პიჯ**-ი «პირი; სახე; ნაპირი ...»

სვან. **პილ**- **პილ** «ტუჩი; ნაპირი»

გვხვდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში, სადაც **პირ**-ი იხმარება «პირის, ზედაპირის, სახის, თვისების, განზრახვის, წინამხარის, უკუქცევითი ნაცვალსახელის, საწინააღმდეგო მხარის, სიტყვის, საქმის» მნიშვნელობებით: ნამეტავისაგან გულისა **პირი** ხიტყჳს, მ. 12,34 (ხანმ.); არა თუ **პირად** შემავალი შეხაგინებს კაცსა, მ. 15,11

(ხანმ.); იქმნა ლოდი იგი, ვითარცა ფურცელი, **პირსა** ზედა წყლისასა აღებულ და მოცუმულ, ისტ. ქრესტ. II 60,14-15; დავაყენო მათგან ცუარი ცისაჲ და წჳმაჲ და განვაკჳმო **პირი** ქუეყანისაჲ, კლარჯ. მრავალთ. 286,15-16; შენ რაჟამს ხიმარხვიდე, ხიცხე თავსა შენსა, და იბანე **პირი** შენი, მ. 6,17 (ხანმ.); ორგულნო, **პირი** ქუეყანისაჲ და ცისაჲ ხიცით გამოცდად, ხოლო ჟამი ესე ვითარ არა გამოხიცადით? ლ. 12,56 (ხანმ.); თავადმან დაამტკიცა **პირი** თჳსი აღსლვად იერუსალჱმდ, ლ. 9,51 (ხანმ.); **პირი** მისი ხიყო მისლვად იერუსალჱმდ, ლ. 9,53 (ხანმ.); რომელმან განხმზადნეს გზანი შენნი წინაშე **პირსა** შენსა, მ. 11,10 (ხანმ.); თავადი იყო **პირით** კერძო მის ნავისა, მრკ. 4,38 DE; ქვაჲ ედვა დიდი **პირსა** ზედა მის ჯურღმულისასა, და შეკრბის მუნ ყოველი სამწყსოჲ და მწყემსნი და გარდააგორვიან ლოდი იგი **პირისაგან** მის ჯურღმულისა და ასჳან საცხოვართა და კუალად დასდვიან ლოდი იგი **პირსა** მის ჯურღმულისასა ადგილსავე თჳსსა, შესაქმ. 29,2-3 O; იყო ქარი იგი **პირით** მათსა, მრკ. 6,48; **პირითა** ყრმათა ჩჩჳლთა მწოვართაჲთა დახემტკიცოს ქებაჲ, ხანმ. მრავალთ. 2v,1-4b; შენ იყავ სახლსა ზედა ჩემსა და **პირსა** შენსა ერჩდეს ერი ჩემი, შესაქმ. 41,40 O; სხუაჲ იყო სასოებაჲ მისი ჩემდამო და სხუაჲ **პირი** გამოჩნდა ჩემგან, ბალავარ. 118,7-9 და სხვ.

**პირ-** ძირისაგან იწარმოება მრავალი ფუძე, იგი შედის ბევრი კომპოზიტის შემადგენლობაში.

ქართულ **პირ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **პირ-**/**პიჯ-**, ლაზ. **პიჯ-** (შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4) და სვანური **პილ** (სვანურში ქართული **რ**-ს შესატყვისად **ლ**-ს გამოვლენა ბაგისმიერი **პ** თანხმოვნით ჩანს შეპირობებული; შდრ.: ქართ. **ბერ-** : სვან. **ბელ-**; იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 14. ლაშხური **ბილ**<**პილ**, იხ. ЭСКЯ, 153).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 30); სვანური და ქართული — მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 295). ქართული **პირ**-ვ-ა და მეგრული **პირ**-უ-ა ერთმანეთთან დააკავშირა გ. როგავამ (როგავა 1959, 279). მან ***პირ-** სახელური ძირის არქეტიპი აღადგინა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის, ხოლო ***პირ-** ზმნური ძირის არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 153-154; Klimov 1998, 150-151).

***პოხ-**

ქართ. **პოხ-** **პოხ**-ა; **პოხ**-ილ-ი; **პოხ**-იერ-ი; სი-**პოხ**-ე ...
სვან. **პოხ-** **პოხ**-ილ «ღორის ქონი»

გვხვდება ძველ ქართულში: ჯდა დედაკაცი იგი და **პოხდა** ყრმასა მას, ვიდრე განყენებადმდე ძუძუჲსა, I მეფ. 1,23 O; ქრისტიანედ იზარდებოდა იგიცა და ყრმა **იპოხებოდა** მამა-დედათა მისთა თანა, უდაბნ. მრავალთ. 19v; იხილოს განსუენებაჲ მისი, რამეთუ კეთილ, და ქუეყანაჲ — **პოხილ**, შესაქ. 49,14 O; სიმდიდრე სიმჴნე გუაქუს შუებულებისა მიერ და **პოხნიერებისა**, A-684 17r (აშიაზე); მოგეცინ შენ უფალმან ცუარისაგან ცისა და **სიპოხისაგან** ქუეყანისა, შესაქ. 27,28 O და სხვ.

ქართული **პოხ-** ძირის შესატყვისია სვანური **პოხ-**.

მასალა შეაპირისპირა და ***პოხ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 34).

***პრუწ₁-**

ქართ. **პრუწ-** **პრუწ**-უნ-ი «ხმის გამოცემა ბაგეებით»
მეგრ. **პურჭ-/ბურჭ-** **პურჭ**-ინ-ი/**ბურჭ**-ინ-ი «პრუწუნი; კუილი» ...

ქართულ **პრუწ-** (<***პრუწ₁-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **პურჭ-** (<***პრუჭ-** მეტათეზისის შედეგად. **ბურჭ-**<**პურჭ-** დისიმილაციური გამჟღერების შედეგად).

ქართული და მეგრული ძირები შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 299). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***პრუწ₁ინ-** (ЭСКЯ, 154) და ***პრუწ₁-ინ-** არქეტიპები (Klimov 1998, 151).

***პუ-**

ქართ. **პ-** ა-**პ**-ობ-ს; გან-**პ**-ებ-ა «გაპობა; გაკვეთა; გახეთქვა»; გან-**პ**-ებ-ულ-ი «გახეთქილი; გაყოფილი» ...
სვან. **პუ-** ნა-**პუ** «ნაჭერი; ლუკმა»

გვხვდება ძველ ქართულში: კაცნი იგი სამნი, რომელ დამოვიდეს გუნდთა მათგან დავითისა, **განაპეს** ბანაკი იგი უცხოთესლთაჲ, II მეფ. 23,16 O; **განიპო** აერი და მეყსეულად მუნვე შეირწყუა, სიბრძ. 5,12 O; ჟამი არს **განპებისაჲ** და ჟამი შეკერვისაჲ, ეკლ. 3,7 O; აქლემი, რამეთუ აღმოიცოხნის და ჭლაკი მისი არა **განპებულ** არს, ლევ. 11,4 O; უკუეთუ

არა, **[მოა]პის** ცოცხალიცა იგი ახალმან მან ძუელისაჲ მის, მრკ. 2,21 და სხვ.

ქართულ **პ-** (<***პუ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **პუ-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა და საერთო-ქართველური ფუძე-ენის დონეზე ***პუ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 154; Klimov 1998, 152). მასვე შესაძლებლად მიაჩნია ამ ძირის **სპ-** (მო-**სპ**-ობ-ა) ძირთან დაკავშირება (Klimov 1998, 152).

# ჟ

***ჟღრ-**

ქართ. **ჟღრ-** **ჟღრ**-ობ-ა; **ჟღრ**-ებ-ა; და-მ-**ჟღრ**-ალ-ი ...

მეგრ. **ჟღირ-**/**ჟღჷრ-** **ჟღირ**-აფ-ა/**ჟღჷრ**-აფ-ა «ჭკნობა»; ვ-ო-**ჟღირ**-ან-ქ «ვაჭკნობ»; დჷ-ვ-ო-**ჟღირ**-ე «დავაჭკნე» ...

ქართული **ჟღრ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **ჟღირ-**/**ჟღჷრ-**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***(მ)ჟღრ̣-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 249).

# რ

***რ-**

ქართ. **რ-** ვ-ა-**რ**; ა-**რ**-ს ...

მეგრ. **რ-** ვ-ო-**რ**-ე-ქ «ვარ»; ვ-ო-**რ**-დ-ი «ვიყავი»; **რ**-ე «არის»; **რ**-ინ-ა/**რ**-ინ-ი «ყოფნა»; მა-**რ**-ენჯ-ი «მყოფი»; ო-**რ**-ენჯ-ი «მომავალი» ...

ლაზ. **რ-** ბ-ო-**რ**-ე «ვარ»; **რ**-ე-ნ «არის» ...

სვან. **რ-** ხუ̂-ა-**რ**-ი «ვარ»; ა-**რ**-ი «არის»; მ-ი-**რ**-ი «მყავს»; ხ-ო-**რ**-ი «ჰყავს»; ი-**რ**-დ-ი «იქნება»; ხ-ა-**რ**-ა «ჰყოლია» ...

დასტურდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: თანამდებ **არს** იგი საშჯელისა, მ. 5,21 (ხანმ.); შენ **ხარ** ძჱ ჩემი, მრკ. 1,11 (ხანმ.); ჭეშმარიტად ძჱ ღმრთისაჲ **ხარი** შენ, მ. 14,33 (ხანმ.); შენ **ხარა** მეუფჱ ჰურიათაჲ? მრკ. 15,2 (ხანმ.): მე **ვარ** ღმერთი აბრაჰამისი, მრკ. 12,26 (ხანმ.); კაცი ცოდვილი **ვარი** მე, ლ. 5,8 (ხანმ.); სადაცა **არიან** საფასენი თქუენნი, მ. 6,21 (ხანმ.); თქუენ უკეთურნი **ხართ**, მ. 12,34 (ხანმ.); მრავალ **ვართ**, მრკ. 5,9 (ხანმ.); **არნ** ეგრეთ, ლ. 12,55 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **რ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **რ-**, ლაზური **რ-** და სვანური **რ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 628); სხვა ქართველურ ენათა მასალა მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 307). ***რ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 154; Klimov 1998, 153).

***რ-**

ქართ. **რ-** მო-**რ**-ევ-ა; ვ-ე-**რ**-ევ-ი; მო-ვ-ე-რ-ი-ე ...

მეგრ. **რ-** ვ-ო-**რ**-ო-უ-ქ/ვ-ო-**რ**-უ-უ-ქ «ვერევი»; მო-**რ**-უ-უ-ი «ძალით» ...

ქართულ **რ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **რ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 344; Fähnrich 1980a, 180).

***რ-**

ქართ. **რ-** გან-**რ**-ომ-ა; გან-**რ**-ინ-ებ-ა; გან-ე-**რ**-ა ...

მეგრ. **რ-** ვ-ო-**რ**-ინ-უნ-ან-ქ «ვიფარებ»; დგ-ვ-ო-**რ**-ინ-ე «შევიფარე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ჰრქუეს: **განირინე** თავი შენი, შესაქმ. 19,16 O; **განმარინე** მე, უფალო, ჴელთაგან ძმისა ჩემისა ესავისთა, იქვე 32,12 O; უკუეთუ ვისმე ხუნდეს თავი თჳსი **განრინებად**, მ. 16,25 (ხანმ.); ჰრქუა მას დავით: ვინაჲ მოხუალ შენ? და მან ჰრქუა: ერისა მისგან ისრაჱლისა, **განრინებული** მოწყუედისა მისგან, II მეფ. 1,4 Ⴇ; მო-ვინმე-ვიდა **განრინებულთაგანი**, შესაქმ. 14,13 O; არამედ პავლეს ლოცვათა მიერ **განრინებულობაჲ** ყოველთა მათ კაცთაჲ საცნაურ იქმნეს ყოველთა შორის, Jer.-16 198v,19-23a და სხვ.

ქართულ **რ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **რ-**. ქართულ **რ-ინ-** ფუძეს – მეგრული **რ-ინ-**.

მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 76). გ. კლიმოვის აზრით, **რ-ინ-** ფუძე ნაწარმოებია ***რ-** («არსებობა») ძირისაგან და კაუზატივს წარმოადგენს (Klimov 1998, 153).

***-რა**

ქართ. **-რა** (სიტყვათსაწარმოებელი სუფიქსი) კანკ-**რა**; ძიგ-**რა** ...

სვან. **-რა** (სიტყვათსაწარმოებელი სუფიქსი) წიფ-**რა** «წიფელი»; ზესხ-**რა** «ცაცხვი»; ჰებ-**რა** «ბალი» ...

ქართულ **-რა** სუფიქსს, რომელიც შესაძლოა გამოიყოს ზოგი მცენარის სახელწოდებაში, შეესატყვისება სვანური **-რა**.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1980b, 73).

***რაბ-**

ქართ. **რაბ-** **რაბ**-ო

მეგრ. **რობ-** **რობ**-ო «ხევი»

ლაზ. **რუბ-** **რუბ**-ა/ო-**რუბ**-ა «ხევი»

ქართული ენის იმერულ დიალექტში **რაბო** იხმარება «ორმოს, ჩაღრმავებული ადგილის» მნიშვნელობით (ღლონტი 1975, 58).

ქართულ **რაბ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რობ-** და ლაზური **რუბ-** (<**რობ-**; **ო**>**უ** მოხდა **ბ**-ს გავლენით. ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 308); ქართული ექვივალენტი გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***რაბო-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1988, 158; Klimov 1998, 153).

***რათხ-/რთხ-**

ქართ. **რათხ-/რთხ-** გან-ი-**რათხ** «გაშალე»; გან-ი-**რთხ**-ა «გაშალა»; გან-**რთხ**-მ-ა «გაშლა»; გან-**რთხ**-მ-ულ-ი «გაშლილი» ...

მეგრ. **თხ-** ხე ქი-მე-**თხ**-უ «ხელი მოჰკიდა; წაავლო»; **ხე** ქი-მე-**თხ**-ა-ს «ხელი ახლოს; მოჰკიდოს» ...

ლაზ. **ნთხ-** ხე გო-**ნთხ**-უ «ხელი გაშალა»; **ხე** მე-**ნთხ**-უ «ხელი მოჰკიდა»; **ხეეფე** გო-**ნთხ**-იმ-ერ-ი «ხელებგაშლილი» ...

სვან. **ირთხ-/გ̄რთხ-** **ირთხ**-ინ/**გ̄რთხ**-ინ «მტკაველი»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **განირათხ** ჴელი შენი, მრკ. 3,5; ლ. 6,10 (ხანმ.); უბრძანა **განრთხმაჲ** მისი და გუემაჲ ფრიად, ქრისტ. 187,35-36 და სხვ.

ძველ ქართულში **რათხ-/რთხ-** ძირისაგან მრავალი ფუძე იწარმოება: **აღრთხმა** «აღმართვა; აზიდვა»; **აღრთხმული** «აღმართული; აწეული»; **გარდართხმა** «გადაკვრა»; **გარდართხმული** «გადაჭიმული» და სხვ.

ქართული **რთხ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **თხ-** (<***რთხ-** იმის გამო, რომ მეგრულის ანლაუტში **რთხ** კომპლექსი არ არსებობს, იხ. გუდავა, გამყრელიძე 1981, 207), ლაზური **ნთხ-** (<***რთხ-** ასიმილაციის შედეგად; ამ ტიპის ასიმილაციის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 123-124; შდრ.: ჩიქობავა 1938, 283; ЭСКЯ, 156) და სვანური **რთხ-** (**ირთხ-/გრთხ-** ფორმებში **ი/გ** პროთეტული ხმოვნებია).

მეგრული **თხ-** (<***რთხ-**) და **თხ-** (<***მთხჷ-**), აგრეთვე ლაზური **ნთხ-** (<***რთხ-**) და **ნთხ-** (<***მთხჷ-**) ომონიმური ძირებია, რაც გამოწვეულია ***რთხ-** და ***მთხჷ-** ძირთა რეფლექსების დამთხვევით ფონეტიკურ პროცესთა შედეგად (შდრ.: ჩიქობავა 1938, 283).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 112); სვანური ექვივალენტი გამოავლინა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***რთხ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 156; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 251; Klimov 1998, 153).

***რატყ-/რტყ-**

ქართ. **რატყ-/რტყ-** შე-ი-**რატყ** «შემოიკარი (სარტყელი)»; სა-**რტყ**-ელ-ი ...

მეგრ. **რტყ-** ვ-ი-**რტყ**-ან-ქ «ვირტყამ (სარტყელს)»; ო-**რტყ**-აფ-უ «სარტყელი»; ცაში ო-**რტყ**-აფ-უ «ცისარტყელა»; მო-**რტყ**-აფ-ილ-ი «მორტყმული» ...

ლაზ. **ტკ-** გო-**ტკ**-უ «შერტყმა»; გო-**ტკ**-უ-ნ «არტყია» ...

სვან. **რტყ-** ლჺ-**რტყ** «სარტყელი»; დეც-ე-ლჺ-**რტყ** «ცისარტყელა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: შეჰმოსა მათ სამოსელი და **შეარტყა სარტყელები** და შესხა მათ ქამლები და გარდასდვა მათ ზედა სამკრჱ და **შეარტყა** მსგავსად ქმნულებისა მისისა და შეამტკიცა მით, ლევ. 8,7 O და სხვ.

ქართული **რტყ-** (<**რატყ-**) ძირის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **რტყ-**, ლაზური **ტკ-** (<***რტყ-** **რ**-ს დაკარგვისა და **ტყ>ტკ** პროცესის შედეგად; იხ. ჩიქობავა 1936, 17) და სვანური **რტყ-**.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 323); ქართული და სვანური — ო. უორდროპმა (Wardropp 1911, 595). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუ-

ძე-ენისათვის აღადგინა ***რტყ**- არქეტიპი (ЭСКЯ, 157; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 252; Klimov 1998, 154).

***რაჩხ-**

ქართ. **რაჩხ-** **რაჩხ**-უნ-ი

სვან. **რჩხ-** ლი-**რჩხ**-გნ-ე «ჩხარუნი»

ქართულ **რაჩხ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **რჩხ-** (**ჩ**-ს შემდეგ უკანაენისმიერი ხშული არ განვითარდა **ხ**-ს ზეგავლენით; ამ მოვლენის შესახებ გ. მაჭავარიანმა მიუთითა, იხ. გამყრელიძე 1959, 9).

მასალა შეაპირისპირა და ***რაჩხ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 34).

***რაცხ-**

ქართ. **რაცხ-** აღ-**რაცხ**-ავ-ს; აღ-**რაცხ**-ვ-ა; აღ-**რაცხ**-ულ-ი/აღ-**რაცხ**-ილ-ი ...

მეგრ. **როცხ-** ვ-კო-**როცხ**-გნ-ქ «ვთვლი»; დო-ვ-კო-**როცხ**-ი «დავთვალე»; კო-**როცხ**-ილ-ი «დათვლილი» ...

ლაზ. **როცხ-/რეცხ-** ბ-კო-**როცხ**-უფ «ვთვლი»; დო-ბ-კო-**როცხ**-ი «დავთვალე»; პ-კო-**როცხ**-უფ «ვთვლი» (ათინ.); პ-კო-**როცხ**-ი «დავთვალე» (ათინ.); ო-კო-**როცხ**-უ «თვლა; გადათვლა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: სადა არიან მწიგნობარნი, ანუ სადა არიან მზრახვალნი, სადა არს, რომელი-იგი **რაცხდა** მათ, ესაია 33,18 J; შეიწყნარე მისგან **რაცხაჲ** იგი ნაწილთა ამის სოფლისათაჲ, რამეთუ ღმერთმან შექმნნა ცაჲ და ქუეყანაჲ, წყალი და ჰაერი, ექუს. დღეთ. (აბ.) 36,10-12; ნათესავიცა შენი **აღრაცხოს**, შესაქმ. 13,16 O; უკუეთუ ვინმე უძლოს ქჳშაჲ ქუეყანისაჲ **აღრაცხად**, შესაქმ. 13,16 O; თქუენნი თავისა თმანიცა ყოველნი **აღრაცხილ** არიან, მ. 10,30 C და სხვ.

ქართულ **რაცხ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **როცხ-** და ლაზური **როცხ-** (მეგრულისა და ლაზურის ფორმებში გამოვლენილი **კო-** ძირს არ განეკუთვნება; შდრ.: ჩიქობავა 1938, 297; ЭСКЯ, 155).

ქართულ **რაცხ-** ძირს უკავშირდება **რიცხუ-** (ხმოვანთა მიმართება ნათელი არ არის).

ქართული და ლაზური ფორმები შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1908, 2); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 297). ***რაცხ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანი-

სათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 157; შდრ.: Klimov 1998, 154, სადაც აღდგენილია ***რაცხ**-/**რცხ**-).

***რაც-**

ქართ. **რეც-** და-**რეც**-ვ-ა; სა-**რეც**-ელ-ი ...

მეგრ. **რჩ-** ვ-ო-**რჩ**-ან-ქ «ვშლი (ლოგინს)»; დგ-ვ-ო-**რჩ**-ი «გავშალე»; **რჩ**-აფ-ა «დაგება; გაშლა (ლოგინისა); ნო-**რჩ**-ალ-ი «ლოგინი»; თუდო დო-**რჩ**-აფ-ილ-ი «ქვეშაგები» ...

ლაზ. **რჩ-** გ-ჲ-უ-**რჩ**-ი «შენ გაუშალე მას»; დო-**რჩ**-უ «გაშალა (ლოგინი)»; დ-ი-**რჩ**-ე-ნ «იშლება (ლოგინი)»; დო-**რჩ**-ელ-ი «ლოგინი; ბანაკი»; ოკო-**რჩ**-ონ-ი «გასაშლელი» ...

სვან. **რაშ-/რშ-** ი-**რშ**-ი «იშლის; იგებს»; ა-**რშ**-ი «შლის»; ხ-ო-**რაშ**-გრ-ე «უგებს მას (ნაბდებს)»; ლი-**რშ**-ი «გაშლა»; ლგ-**რაშ**-ჵ «გაშლილი»; ლე-**რშ**-ი «გასაშლელი»; ლე-**რშ** «ლეიბი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: რეფა, ასულმან აიაჲსმან, ხარჭმან საულისმან, მოიღო ძაძაჲ და ნაცარი და **დაირეცა** იგი კლდესა მას ზედა, II მეფ. 21,10 O; ვიხილე თივაჲ **დარეცილი** და ბზე მოსხმული ქვათა ზედა, A-689 213r,15-17a; გარდამოვიდეს ბამაჲთ ქალაქად ბენიამენისა და დაუგეს **სარეცელი** ერდოსა ზედა, I მეფ. 9,25 O და სხვ.

ქართულ **რეც-** (<***რაც**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რჩ-**, ლაზური **რჩ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***როჩ**-) და სვანური **რაშ-** (<***რაჩ**-. **რშ-** ვარიანტი **რაშ**-ისაგან მომდინარეობს).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1911-14, (1911, 4), 219); მანვე გამოავლინა მეგრული და სვანური ექვივალენტები (Марр 1914, 37). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა ***რც-** (ЭСКЯ, 159) და ***რეც-/რც-** არქეტიპები (Klimov 1998, 157).

***რახ-**

ქართ. **რახ-** **რახ**-უნ-ი; **რახ-რახ**-ი

სვან. **რხ-** ლი-**რხ**-უნ-ე «ჭექა-ქუხილი»; ლი-**რხ**-უნ-ალ-ი «ჭექა-ქუხილი» ...

ქართული **რახ-** ძირის შეესტყვისი უნდა იყოს სვანური **რხ-** (<***რახ**-).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 34).

***რგ-**

ქართ. **რგ-** ე-**რგ**-ებ-ი-ს; **რგ**-ებ-ა

მეგრ. **რგ-** ი-ბ-**რგ**-გქ «ვარგივარ»; ვ-ო-**რგ**-უ-უ-ქ «ვერგები» ...

ლაზ. **რგ-** მ-ო-**რგ**-უ-ნ «შემფერის»; ო-**რგ**-უ «შეფერება» ...

სვან. **რგ-** ლი-**რგ**-ე «რგება»

გვხვდება ძველ ქართულში: არას **არგებს** მას, მ. 27,24; რომელნი ვერშემძლებელ არიან **რგებად**, გინა თუ ვნებად, ბალავარ. 145,1-2; ფრიად ვნებულ იყო იგი მრავალთაგან მკურნალთა და მოელია მას ყოველი ნაყოფი მისი და არარაჲ **რგებულ** იყო, არამედ უფროჲსღა უძჳრეს იყო, მრკ. 3,26 C; უკუეთუ ვისმე არა უნდეს **რგომის**, არა ბრალეულ არს მზე, ბალავარ. 46,19-20 და სხვ.

ქართულ **რგ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რგ-**, ლაზური **რგ-** და სვანური **რგ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა ერთმანეთს დაუკავშირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 304); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 91); სვანური მასალა მოიხმო და ***რგ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 34).

***რგ-**

ქართ. **რგ-** და-ჰ-ნე-**რგ**-ავ-ს; **რგ**-ვ-ა; ნე-**რგ**-ი ...

მეგრ. **რგ-** **რგ**-უ-აფ-ა «რგვა»; ქჷ-და-**რგ**-უ «დარგო»; ო-**რგ**-უ-ან-ს «რგავს»; ნა-**რგ**-ი «დარგული»; ნო-**რგ**-ი «ნერგი» ...

ლაზ. **რგ-** ო-**რგ**-აფ-უ «დარგვა»; დო-ბ-ო-**რგ**-ი «დავრგე»; ქო-დო-**რგ**-უ «დარგო»; დო-**რგ**-ამ-ს «დარგავს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ყოველი **ნერგი**, რომელი არა **დახნერგა** მამამან ჩემმან ზეცათამან, ძირითურთ აღხიფხურეს, მ. 15,13 (ხანმ.); გამოადინებდენ მთანი სიტკბოებასა და ყოველნი ბორცუნი **ნერგოვან** იყვნენ, ამოს 9,13 J და სხვ.

ქართულ **რგ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რგ-** და ლაზური **რგ-**.

სვანურში შესატყვისი ძირი არ ჩანს (შდრ.: ЭСКЯ, 118; Klimov 1998, 106).

ქართული და მეგრული ენების მასალა ერთმანეთთან დააკავშირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1926, 203); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ი. ჯავახიშვილმა (ჯავახიშვილი 1930, 203). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***ლაგ-/ლგ-** არქეტიპი, ხო-

ლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ნა-რგ-**, ***ნერგ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 118; 146; 147; Klimov 1998, 106; 138; 141).

***რეგჳ-**

ქართ. **რეგვ-** **რეგვ**-ავ-ს «ამტვრევს (სეტყვა)»; **რეგ**-ვ-ა «მსხვრევა; მტვრევა»; სა-**რეგუ**-ავ-ი «მახე» ...

მეგრ. **რაგვ-/რაგ-** **რაგვ**-ინ-ი/**რაგვ**-აფ-ა «დაცემება; გადაყირავება; გადაგდება»; ვ-ო-**რაგ**-უ-ან-ქ «ვაყირავებ»; ქ̌ გ-დგ-ვ-ო-**რაგვ**-ე «გადავაყირავე»; **რაგვ**-ი «მახე» ...

ლაზ. **რაგ-** **რაგ**-ი «ჩიტის საჭერი მახე»

სულხან-საბა **სარეგუავ** სიტყვას ასე ხსნის: «არს მახე დიდის მჯეცით თაგუამდე სხუა და სხუა რიგად თავს დასაცემელი». **სარეგუავ**-ი წარმოადგენს ***რეგუავს** ზმნის მიმღეობას (პირიანი ზმნა აღარ ჩანს).

ქართულ **რეგუ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **რაგვ-** და ლაზური **რაგ-** (<***რაგჳ-**).

ტოპონიმი **ო-რაგვ-ეთ**-ი (ხონის რაიონი) ზანიზმია (იხ. ჩიქობავა 1974, 74). ასევე ზანიზმია გურული **რაგვ**-ი («მახე») და **ო-რაგვ-ე** (ტოპონიმი ლანჩხუთის რაიონში, იხ. როგავა 1960b, 179).

ქართული **რეგუ-** და ლაზური **რაგ-** შეაპირისპირა ფრ. ნაისერმა (Neisser 1953, 45); ქართული **რეგუ-** და მეგრული **რაგვ-** — კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 129). არნ. ჩიქობავამ ერთმანეთს დაუკავშირა ქართული **სა-რეგუ-ავ-ი** და მეგრული **რაგვ-** (ჩიქობავა 1974, 74).

***რეკ-**

ქართ. **რეკ-** ჰ-**რეკ**-ს «სცემს; აკაკუნებს»; **რეკ**-ა/**რეკ**-ებ-ა «ცემა; კაკუნი»; სა-**რეკ**-ელ-ი ...

ლაზ. **რაკ-** ო-**რაკ**-ალ-უ «რეკა»; ო-**რაკალ**-ონ-ი «სარეკელა» ...

სვან. **რეკ-/რკ-** ლი-**რკ**-ჷნ-ი «დარეკვა»; ხჳ-ა-**რკ**-ჷნ-ე «ვრეკავ»; ად-**რეკ**-აჳ-ე «დარეკა» ლა-ხ-**რეკ**-ჳნ-ე (ბქვ.) «ამოარტყმევინა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: იწყეს რომელთამე ნერწყუვად პირსა მისსა და ფიჩჳ დაჰბურიან პირსა მისსა, **ჰრეკედ** მას და ეტყჳედ, მრკ. 14,65 C; რომელი **ხირეკნ**, განხეღის, მ. 7,8 (ხანმ.); სძალი აგრძნობს სიძესა **რეკასა** კარისასა, ქებ. ქებ. 5,2 O; **რეკებისა** მიერ აცნობებდეს მას, A-1105 181v; **მრეკალსა** არა განმეღების, A-129 12v,24-25a და სხვ.

ქართულ **რეკ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **რაკ-** და სვანური **რეკ-**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ***რეკ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 155; იხ. აგრეთვე გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 77 (შნშ.); Klimov 1998, 155) .

***რეკ-**

ქართ. **რეკ-** გა-**რეკ**-ავ-ს; გა-**რეკ**-ა ...

სვან. **რეკ-/რკ-** ად-**რეკ**-ლ-ე «გარეკა»; ლი-**რკ**-ალ-ი «გარეკვა»; ხ̈უ-ა-**რკ**-ალ-ი «მივრეკავ»; ä-**რკ**-ალ-ი «მირეკავს საქონელს»; ხ-ო-**რკ**-ალ-ი «გამოურეკავს»; ლგ-**რკ**-äლ-ე «გარეკილი» ...

არ არის გამოვლენილი ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. გვხვდება «ვეფხისტყაოსანში»: იგი მინდორს ნადირობდა, დაეფანჩა **მარეკი**, და (270,4); მუნა გასლვა მომნდომოდა, მით **მრეკალი** არ ვახშირე (602,7).

სულხან-საბას ლექსიკონში იკითხება: «**რეკა მორეკა** ნადირთა».

ქართული **რეკ-** ძირის შესატყვისია სვანური **რეკ-/რკ-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1962, 129).

***რეტ-**

ქართ. **რეტ-** **რეტ**-ი; **რეტ**-იან-ი; და-**რეტ**-იან-ებ-ა ...

მეგრ. **რინტ-** **რინტ**-უ «შტერი; თხა»

ქართული **რეტ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **რინტ-** (ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** პოზიციური შესატყვისობისათვის იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის ***რეტ(უ)-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1988, 158; Klimov 1988, 20; Klimov 1998, 156).

***რექ̈უ-/რქ̈უ-**

ქართ. **რქუ-** და-**რქუ**-მ-ა «დახურვა; დაფარება»; სა-**რქუ**-ელ-ი «სახურავი» ...

სვან. **რექ̈უ-/რქ̈უ-** ლი-**რქ̈უ**-ე «ჩაცმა»; ი-**რქ̈უ**-ი «იმოსება»; ი-**რექ̈უ**-ი «id.» (ლნტხ.); ხ̈უ-ä-**რქ̈უ**-ი «ვმოსავ»; ლე-**რექ̈უ** «ტანსაცმელი»; ჟ-ან-**რექ̈უ** «შემოსა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: უკუეთუ ვინმე მოაღოს ჯურღმულსა, ანუ აღმოჰკუეთდეს ჯურღმულსა და არა **დაარქუას** მას, გამოსლვ. 21,33 O; **დარქუმითა** მით მყინვარისაჲთა ჴორცნი მათნი დაიბძარვოდეს, ორმეოც. მოწამ. 135,19 B; და იხილა აღებული **სარქუანი** ლუსკუმისა ამის, პარხლ. მრავალთ. 292r,10-13; მოიღო დედაკაცმან **სარქუელი** და **დაარქუა** ორმოსა მას, II მეფ. 17,19 O და სხვ.

«ვეფხისტყაოსანში» **სარქმელ-** (<**სარქუმელ-**) იხმარება «თავსაბურავის» მნიშვნელობით.

ქართულ **რქუ-** (<***რექუ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **რექᵸ-/რქᵸ-**.

მეგრულსა და ლაზურში შესატყვისი ძირი გამოვლენილი არ არის (შდრ.: ჩიქობავა 1938, 177).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა მ. ჯანაშვილმა (Erckert 1895, 298). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***რქᵸ-** და ***რქუ-მ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 158; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1998, 256; Klimov 1998, 156).

***რექᵸ-/რქᵸ-**

ქართ. **რქუ-/რქᵸ-** ვ-ა-**რქუ** «ვუთხარი»; ჰ-**რქუ**-ა «უთხრა»; ჰ-**რქუ**-ი-ან «ეწოდება»; **რქუ**-მ-ა «თქმა» ...

მეგრ. **რაქვ-** **რაქვ**-ალ-ი «გაუთავებელი ლაპარაკი; ყბედობა»; **რაქვ**-ალ-ან-ს «ყბედობს» ...

სვან. **რექ-/რӑქᵸ-** **რӑქᵸ** «თქვა»; **რᵸექ**-არ «ვთქვი»; **რᵸექ**-ა «სთქვი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მიავლინნეს მოციქულნი კარიათიმდ და **მიჰრქუეს** მათა სიტყუაჲ, I მეფ. 6,21 O; ჯერ-არს **მირქუმაჲ** სიტყუასა კურთხევისასა, A-689 261v, 31-32a; **მოჰრქუა** თჳსითა სიტყჳთა და თქუა ჩუენდა მომართ, მამ. ცხორებანი 92,2; აჰა, ეგერა, **გარქუ** თქუენ, მ. 28,7 L და სხვ.

ქართულ **რქუ**-(<***რექუ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რაქვ-** და სვანური **რექ-/რӑქᵸ-** (**რӑქᵸ-<რექᵸ-**, იხ. თოფურია 1931, 255).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1931, 255); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა რ. აბაშიამ (აბაშია 1997b 11; აბაშია 1997d, 33).

***რეღŷ-/რღŷ-**

ქართ. **რღუ-/რღŷ-** და-**რღუ**-ევ-ა; მ-**რღუ**-ი-ე; **რღუ**-ნ-ა ...

მეგრ. **რღვ-/ღვ-** ვ-ო-**რღვ**-ან-ქ «ვშლი; ვყრი»; **რღვ**-აფ-ა/**ღვ**-აფ-ა «ყრა; ჩაცვენა»; **რღვ**-აფ-ილ-ი «გადადებული»; ო-**რღვ**-აფ-ალ-ი «ჩასაყრელი» ...

სვან. **რეღŷ-/რიღŷ-/რღŷ- რჼღŷ**-ე «ვარღვევ»; **რიღŷ**-ე «არღვევს»; **რეღŷ**-ნ-ი «ირღვევა»; ლი-**რღŷ**-ე «დარღვევა»; მე-**რღŷ**-ე «დარღვეული; დაშლილი» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: აწ გითხრა თქუენ, რაჲ უყო სავენაჴესა ჩემსა: **მოვარღჳო** ზღუდე მისი და იყოს მიმოსატაცებელ, ესაია 5,5 J; დაწუნებულ და დავრდომილ იყო სიბილწესა ზედა სკორეთასა და **მორღუეულ** იყვნეს ყოველნი ჴორცნი მისნი, მამ. სწავლ. 181,9-10; იგინი აშჱნებდენ და მე **ვარღუევდე**, მალ. 1,4 O; არა ვის ესმა **რღუევაჲ** იგი კედლისაჲ, ისტ. ქრესტ. II 78,35-36; ამისთჳს ამას იტყჳს უფალი: დავსცე ქარი, რომელმან აღიღოს გულისწყრომით, და წჳმაჲ **რღუნისაჲ** იყოს რისხვითა ჩემითა, ეზეკ. 13,13 OJ და სხვ.

ქართულ **რღუ-** (<***რეღŷ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რღვ-** (**ღვ-** ვარიანტი მიღებულია **რ**-ს დაკარგვით) და სვანური **რეღŷ-/რღŷ-**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1940b, 44). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა ***მ-რღŷ-ი-ე**, ხოლო საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***რღŷ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 136; 158; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 257; Klimov 1998, 156).

***რეყ-**

მეგრ. **რაჸ-** ბ-**რაჸ**-ჷნ-ქ «მივრეკავ»; გო-ბ-**რაჸ**-ი «გავრეკე»; მე-**რაჸ**-უ-ა «გარეკვა»; მო-**რაჸ**-უ-ა «მორეკვა»; მა-**რაჸ**-ალ-ი «გამრეკელი»; ო-**რაჸ**-ალ-ი «საბერტყი» ...

სვან. **რეყ-** ლი-**რეყ** «გარეკვა»

მეგრული **რაჸ-** და სვანური **რეყ-** ერთმანეთს კანონზომიერად შეესატყვისებიან. ქართულსა და ლაზურში ამ ძირის კანონზომიერი შესატყვისი არ არის გამოვლენილი (შდრ.: ჭარაია 1918, 1895, XII, 109; როგავა 1946, 4; ЭСКЯ, 155).

მეგრული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როგავამ (როგავა 1946, 4; იხ. აგრეთვე ЭСКЯ, 155). ***რეყ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 155).

***რეყ-/რყ-**

ქართ. **რყ- რყ**-ევ-ა; ა-**რყ**-ევ-ს; შე-ა-**რყ**-ი-ა; შე-ი-**რყ**-ა ...

მეგრ. **რაჸ- რაჸ**-ვ-ალ-ი «კანკალი»

სვან. **რეყ-/რგყ-/რყ-** ლი-**რყ**-გნ-ი «რყევა»; ად-**რგყ**-ნ-ე «შეარყია»; ლა-ი-**რეყ** «წაიქცა» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: წყლას უფალმან ისრაჱლი და **შეარყიოს**, ვითარცა-იგი **ირყევინ** ლერწამი წყალსა შინა, III მეფ. 14,15 O; არა შევსძინო **შერყევად** ფერჴთა ისრაჱლისათა ქუეყანისა მაგისგან, IV მეფ. 21,8 O; იწყო იესუ იოვანჱსა მიმართ: რაჲსა გამოხუედით უდაბნოსა ხილვად? ლერწმისა, ქარისაგან **შერყეულისა**? მ. 11,7 (ხანმ.) და სხვ.

ქართული **რყ-** (<***რეყ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რაჸ-** (**რყება** მეგრულში ქართულიდანაა ნასესხები, იხ. Schmidt 1962, 130) და სვანური **რეყ-/რგყ-/რყ-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (იხ. Schmidt 1962, 130); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა რ. აბაშიამ (აბაშია 1996, 3; აბაშია 1997d, 34).

***რეცხ-/რცხ-**

ქართ. **რეცხ-/რცხ-** გან-**რეცხ**-ა; **რცხ**-იდ-ა; მ-**რცხ**-ელ-ი; სა-**რცხ**-ელ-ი...

მეგრ. **რჩხ-** ვ-**რჩხ**-უნ-ქ «ვრეცხავ»; ვ-**რჩხ**-ი «გავრეცხე»; **რჩხ**-უ-ალ-ა «რეცხვა»; ო-**რჩხ**-ალ-ი «სარეცხი»; ო-**რჩხ**-იშ-ი «სარცხისი»...

ლაზ. **ჩხ-** ო-**ჩხ**-უ «რეცხვა»; ფ-**ჩხ**-უმ «ვრეცხავ»; დო-ფ-**ჩხ**-ი «გავრეცხე» ...

სვან. **რჩხ-/რგჩხ-** ხუ-ა̈-**რჩხ**-გნ-ე «წყალში ვავლებ»; ლი-**რჩხ**-გნ-ე «წყალში გავლება»; ლა̈-ჲ-**რგჩხ**-გნ-ე «წყალში გაავლო» ...

გვხვდება ძველ ქართულში: **რცხიდეს** მათ ცრემლითა, A-1105 97r; რაჲამს დასხდეთ **რცხად** სთულისა მის თქუენისა, რომელი-იგი გიქმნის თქუენ ჭიამან ყაჭისამან, ექუს. დღეთ. (აბ.) 121,7-8; რომელსა სამოსელი ბაყლეანი ჰმოსიეს, **განირცხინ** იგი ცრემლითა, რამეთუ ამით განსპეტაკნების უფროჲს ყოვლისა **სარცხელისა**, მამ. სწავლ. 281,17-18 და სხვ.

ქართულ **რეცხ**-/**რცხ**-(<***რეცხ**-/**რცხ**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რჩხ**-, ლაზური **ჩხ**- (<***რჩხ**- **რ**-ს დაკარგვით ანლაუტში; შდრ.: ქართ. **რთუ**- : ლაზ. **რთვ**-/**თვ**-) და სვანური **რჩხ**-.

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1910, 212); ქართული და მეგრული – ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 312); სვანური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 159; იხ. აგრეთვე მაჭავარიანი 1965, 32). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***რცხ**-, ხოლო ქართულ-ზანურის ერთიანობის ხანისათვის ***(ს)ა-რცხ-ელ**- არქეტიპი (ЭСКЯ, 159; 169; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 258; Klimov 1998, 158).

***რეწკ**-/**რიწკ**-

ქართ. **რიწკ**- **რიწკ**-ინ-ი; **რიწკ**-ინ-ებ-ს ...

ლაზ. **რაწკ**- ო-**რაწკ**-ონ-ი-ქ **რაწკ**-ალ-აფ-ს «ზარი რეკავს»

სვან. **რსკ**- ლი-**რსკ̈**-ჷნ-ე «რიწკინი»

საერთოქართველურ ***რეწკ**-/**რიწკ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **რიწკ**-, ლაზური **რაწკ**- და სვანური **რსკ**-.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 35); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 158).

***რეჭ**-

ქართ. **რეჭ**- ი-**რეჭ**-ი

[მეგრ.-ლაზ.] **რაჭკ**-

სულხან-საბა **ირეჭ**- სიტყვას ასე ხსნის: «**ირეჭი** არს (მახე) ხითა და თოკითა შემზადებული, რათა ფერჴითა მაღლა შეჰკიდოს ნადირი».

ქართული **ი-რეჭ**- ფუძის (**ი**- პრეფიქსული ელემენტი ჩანს, იხ. დანელია 1984, 77) მეგრული, ან ლაზური შესატყვისი არის ნასესხები დასავლურ ქართულ დიალექტებში: **ი-რენჭკ-ა** (გურ.), **ი-რანჭკ**-ა (იმერ.).

**რანჭკ**- ზუსტად შეესატყვისება ქართულ **რეჭ**- ძირს (**ნ** განვითარებულია **ჭ**-ს წინ; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98). გურულში შემონახული **რენჭკ**-<**რანჭკ**- უმლაუტის გზით. არაა გამორიცხული, **ა**>**ე** თვით მეგრულშივე (ან ლაზურშივე) მომხდარიყო ((უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170).

მასალა კ. დანელიამ შეაპირისპირა (დანელია 1984, 77-78), ოღონდ იგი მიიჩნევს, რომ მეგრული (ან ლაზური) **რაჭკ-/რეჭკ-** არის ქართული **რწყ-** (<***რეწყ-**) ძირის შესატყვისი.

***რეხ-**

ქართ. **რეხ- რეხ**-ვ-ა «მირტყმა; დაკვრა»

ლაზ. **რახ-** ო-**რახ**-უნ-ე «კანკალი; რახუნი»; უ-**რახ**-უნ-ს «უკანკალებს» ...

ქართული ენის იმერულ დიალექტში დასტურდება **რეხვა**, რომლის **რეხ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **რახ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 259).

***რთ-**

ქართ. **რთ-** მო-**რთ**-ო (საქმე) «ქნა; გააკეთა»; მო-ვ-**რთ**-ავ (საქმეს) «გავაკეთებ» ...

მეგრ. **რთ-** ვ-ო-**რთ**-გქ «ვშვრები»; ო-**რთ**-უ «შვრება»; ო-**რთ**-უ-დ-უ «შვრებოდა» ...

ქართული ენის გურულ დიალექტში დასტურდება **რთ-** ძირი.

ქართული **რთ-** ძირის მეგრული შესატყვისია **რთ-**.

მასალა ზ. სარჯველაძემ შეაპირისპირა (Sardschweladse 1987, 20).

***რთ-**

ქართ. **რთ-** შე-**რთ**-ვ-ა «შეერთება; გა-**რთ**-ობ-ა ...

მეგრ. **რთ- რთ**-უ-აფ-ა «გართობა»

ლაზ. **რთ-**

გვხვდება ძველ ქართულში: **შემრთე** მონაჲ შენი მათ თანა, რომელნი ჭამენ ტაბლასა მეფისასა, II მეფ. 19,28 O; მსგავს არს იგი ცომსა, რომელი მოიღო დედაკაცმან და **შეხრთო** ... ლ. 13,21; ესე არა **შერთულ** იყო ზრახვასა და საქმესა მათსა, ლ. 23,51 C და სხვ.

ქართულ **რთ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რთ-** და ლაზური **რთ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირეს გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 158) და ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c). ლაზური ექვივალენტი დაძებნა და ***რთ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 158).

***რთჳ-**

ქართ. **რთუ-/რთ-** სა-**რთ**-ულ-ი «სახურავი»; გარდა-**რთუ**-მ-ა «დახურვა; გადაფარება»; მო-მ-**რთ**-მ-ელ-ი «სახურავის ოსტატი» (ქიზიყ.) ...

მეგრ. **რთუ-/რთვ-/რთ-** ბ-**რთ**-უნ-ქ «ვხურავ; ვფარავ»; გე-ბ-**რთვ**-ი «დავხურე; დავფარე»; ვ-ი-**რთ**-უნ-ქ «ვიხურავ»; გი-ბ-**რთვ**-ი «დავიხურე»; გე-მო-**რთ**-უ «მახურავს (ქუდი)»; **რთვ**-ილ-ი «გადახურული»; ო-**რთუ**-ალ-ი «დასახურავი»; გინო-**რთ**-ინ-აფ-ა «დამატება» ...

ლაზ. **რთვ-/თუ-/თვ-/თ-** ო-**რთვ**-ალ-ი/ო-**რთ**-ი «სახურავი»; მო-**თუ**-ნ «ხურავს; აფარია»; გი-**თ**-უ «დაიხურა»; თიშ-გო-**თვ**-ალ-უ «თავზე წასაკრავი»; მო-**თვ**-ერ-ი «თავდახურული; თავდაცობილი ჭურჭელი»; მო-**თვ**-ალ-უ «სახურავი; საფარი»

დასტურდება ძველ ქართულში: მათ **გარდაართუეს** და განაგეს იგი, ნეემ. 3,3 J; არცა დაფარვად აჩრდილსა ქუეშე **გარდართულთა** მათ სასაწნახლეთა, რიფსიმეს წამ. 167,10; ესე რაჲმე გიყავნ უფალმან და ესე **დაგირთენ,** I მეფ. 3,17 O; არა ღირს ვარ, ვითარმცა **სართულსა** ჩემსა ქუეშე შემოხუედ, მ. 8,8 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **რთუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რთუ-/რთვ-** (**რთ-**<**რთვ-**) და ლაზური **რთვ-** (**თუ-/თვ-/თ-**<**რთუ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1910, 19; იხ. აგრეთვე ჭარაია 1918, 628); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 156; სხვაგვარი დაკავშირება იხ. ჩიქობავა 1938, 279-280). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა ***რთჳ-** (ЭСКЯ, 156; Klimov 1998, 159) და ***(ს)ა-რთჳ-ელ-** (ЭСКЯ, 169), ***(ს)ა-რთჳ-ლ-** არქეტიპები (Klimov 1998, 174).

***რკჳ-**

ქართ. **რკუ-** **რკუ**-ევ-ა; **რკვ**-ევ-ა «გაწმენდა»; და-**რკვ**-ე-ულ-ი «გარჩეული» ...

სვან. **რკ-** ლი-**რკ**-გნ-ე «გაწმენდა»

ძველი ქართულის **გამორკუევა** «კვირტის გამოსვლა; ცხადად გამოსახვა» ამ ძირს უნდა შეიცავდეს: კუალად **გამოირკჳს** იგი ტევნეულად, სინ. მრავალთ. 233,2.

სულხან-საბას ლექსიკონში ვკითხულობთ: **რკვევა** გარჩევასავით; ვიტყჳთ ... ხვარბალსა – **რკვეულად**».

ქართული **რკვ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია სვანური **რკ-** (<***რკ̂უ-**).

მასალა შეაპირისპირა და ***რაკ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 34).

***როფ-**

ქართ. **როფ-** **როფ-**ვ-ა «დარტყმა; ხეთქვა»

მეგრ. **რეფ-** **რეფ-**უ-ა «დარტყმა; ხეთქვა»

ქართული ენის დასავლურ დიალექტებში (გურული; იმერული) გვხვდება **როფვა**.

ქართული **როფ-** ძირის შესატყვისად შეიძლება ჩავთვალოთ მეგრული **რეფ-**, თუ მივიჩნევთ: ა) ქართული და მეგრული ზმნური ფუძეებისათვის სახელური ძირი არის ამოსავალი და ბ) მეგრულში უმლაუტია მომხდარი (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170).

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1997c, 6; 1998e, 8).

***რუმ-**

ქართ. **რუმ-** მ-**რუმ-**ე

მეგრ. **რუმ-** **რუმ-**ე «სიბნელე»; ო-**რუმ-**ე «საპყრობილე»; **რუმ-**უ-ა «დაბნელება» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **მომრუმე** არს უფროჲს ამეთჳსტონის თუალისა და უწმიდჱს იაკინთისა, შატბ. კრებ. 136,24; **მრუმედ** მომხედა მე მზემან, სინ. მრავალთ. 226,36-37; უკუეთუ იხილოს იგი **მრუმედმხედველმან** და ცოდვათა ზედა დადგრომილმან, მიუღოს ნათელი თუალთაჲ და განურყუნას საცნობელი გონებისაჲ, ბალავარ. 29,1-4; მე კაცი ვარ მკურნალი და ვჰხედავ **მრუმედმხედველობასა** შენსა და მეშინის, ნუუკუე სიბრწყინვალემან მისმან მისტაცოს ნათელი თუალთა შენთა, ბალავარ. 29,5-7; ზამთარი ყოფად არს, რაჟამს ცაჲ **მრუმლოვის** და წითელ არს, ექუს. დღეთ. (აბ.) 82,13-15 და სხვ.

ქართული **მრუმე** მიმღეობა უნდა იყოს (შდრ.: **მ-წარ-ე**; **მ-ძაღ-ე**; **მ-ჟავ-ე** და სხვ.).

ქართული **რუმ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **რუმ-** (შდრ.: გუდავა 1977, 84).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 310). ***რუმ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 158; Klimov 1998, 160).

***რჩ-**

ქართ. **რჩ-** ვ-ე-**რჩ**-ი «ვუჯერებ»; მო-**რჩ**-ილ-ი «დამჯერე»; უ-**რჩ**-ი ...

მეგრ. **რჩქ-** **რჩქ**-ილ-ა «მოსმენა»; ვ-ი-**რჩქ**-ილ-უ-ან-ქ «ვისმენ»; ვ-ა-**რჩქ**-ილ-ე-ქ «ვუსმენ»; მა-**რჩქ**-ილ-ე «მსმენელი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: **ხერჩიან** მას, ლ. 8,23 V; შვილი გონიერი **მორჩილ** არნ მამისა, იგავნი 13,1 O; მიუგო პეტრე და მოციქულთა ჰრქუეს: **მორჩილებაჲ** ჯერ-არს ღმრთისაჲ უფროჲს, ვიდრე კაცთაჲ, საქმ. მოციქ. 5,29; უყუარდა იგი ბერსა **მორჩილობისა** მისთჳს, ნოვ. II 229,10-11; ღმერთი ყოველთა დღეთა გუევედრების და ჩუენ არა **ვჰმორჩილობთ** მას, მამ. სწავლ. 35,10-11; შვილი **ურჩი** წარსაწმედელსა მიეცეს, იგავნი 13,1 O და სხვ.

ქართულ **რჩ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რჩქ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა ერთმანეთს დაუკავშირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 312). ***რჩ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 158; Klimov 1998, 160).

***რწ-**

ქართ. **რწ-** **რწ**-ევ-ა/**რწ**-ებ-ა

მეგრ. **ნწ-** ო-**ნწ**-ე «აკვანი»; დიხაქ დი-**ნწ**-ალ-უ «მიწა იძრა»

ლაზ. **ნწ-** მე-**ნწ**-უ «შეხება»; ნ-ო-**ნწ**-უ-ნ «ეხება»; ო-**ნწ**-ელ-ი «აკვანი» ...

სულხან-საბას ლექსიკონში ნათქვამია: «**რწება** აკვნის ქანება».

ქართულ **რწ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნწ-** და ლაზური **ნწ-** (მეგრული და ლაზური ფორმებისათვის ამოსავალია საერთოზანური ***რწ-**; **რწ>ნწ** ტიპის ასიმილაციის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 123; შდრ.: ЭСКЯ, 159).

ქართული და მეგრული ენების მასალა ერთმანეთს დაუკავშირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 291). ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და ***რწ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 159; Klimov 1998, 160).

***რწყუ-**

ქართ. **რწყ-** შე-**რწყუ**-მ-ა

მეგრ. **ნწყუ-/ნწყ-** გო-**ნწყუ**-მ-ა; **ნწყ**-უნ-ს «ხსნის»; გო-**ნწყ**-უმ-ილ-ი; გამა-**ნწყ**-უმ-ალ-ი «გამხსნელი»; **ნწყუ**-მ-ა «გახდა»; გილა-**ნწყუ**-მ-ა «ჩამოხსნა»; გილა-**ნწყუ**-მ-ალ-ი «ჩამოსახსნელი»; დო-**ნწყუ**-

ალ-ა «დახსნა»; მა-**ნწყუ**-მ-ალ-ი «დამხსნელი»; ო-**ნწყუ**-მ-ალ-ი «დასახსნელი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: არცა შერევნაჲ თავს-იდვა, არცა **შერწყვაჲ**, არცა შეცვალებაჲ, Ath.-79 94v,24-25; რომელნი იქმან **შერწყმასა** მას გუამთასა, ბას. კეს. სწავლ. 162,1; განაპის აერი და მეყსეულად მუნვე **შეირწყჳს**, სიბრძნ. 5,12 O; ზრახეს **დარწყვაჲ** მახისაჲ, ფსალმ. 63,6 BCD; იპოვნეს შორის ერსა ჩემსა უღმრთონი, და მახჱ **დაარწყუეს** განსაკრწნელად კაცთა და შეიპყრობდეს, იერ. 5,26 OJ და სხვ.

ქართულში ეს ძირი ოდენ **შე-** და **და-** ზმნისწინებით დასტურდება. **შე-** ზმნისწინიანი ფუძე «შეერთებას» აღნიშნავს, სავარაუდოა, ***გან-** ზმნისწიანიანი ფორმა საპირისპირო მნიშვნელობის გამომხატველი იქნებოდა (შდრ.: ძველი ქართული **ქას-** (>**ქაშ-**) ძირი, რომელიც იხმარება როგორც «დაკეტვის» (**და-ვ-ქას/და-ვ-ქაშ**), ისე «გაქსნის» გამომხატველ ფორმებში (**გან-ვ-ქს-ენ; და-ვ-ქს-ენ** ...).

საფიქრებელია, რომ ქართული **რწყუ-** (**რწყ-<რწყუ-** ძირის შესატყვისი იყოს მეგრული **ნწყუ-** (<***რწყუ-** ასიმილაციის შედეგად. ამ ტიპის ასიმილაციისათვის იხ. ჟღენტი 1953, 123; **ნწყ-<*რწყუ-**).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1999a, 127-128).

***რწ̣იხ-**

ქართ. **რცხ-** მე-**რცხ**-ალ-ი

მეგრ. **რჭიხ-/ჭირხ-** მა-**რჭიხ**-ოლ-ი/მა-**ჭირხ**-ოლ-ი «მერცხალი»; **ჭირხ**-ოლ-ია «მოჭიკჭიკე» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: გურიტმან და **მერცხალმან** და მჭურინავმან და ველისა სირთა დაისწავლნეს ჟამნი მოსლვისა მათისანი, იერ. 8,7 OJ; ვითარცა **მერცხალი**, ეგრე ვჭრტინევდ და, ვითარცა ტრედი, ეგრე ვღუმინევდ, ესაია 38,14 და სხვ.

ქართულ **მე-რცხ-ალ-** (<***მე-რწ̣ხ-ალ-**) ფუძეს შეესატყვისება მეგრული **მა-რჭიხ-ოლ-**. ქართულ-ზანური ***მე-რწ̣ხ-ალ-** ფუძის თავდაპირველი მნიშვნელობა «მოჭიკჭიკე» იყო (გუდავა 1964, 144).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 297). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მე-რწ̣ხ-ალ-** (ЭСКЯ, 132; შდრ.: გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 97-98) და ***მე-წ̣რხ-ალ-** არქეტიპები (Klimov 1998, 121) არქეტიპები.

***რწ̣ყ̂უ-**

ქართ. **რწყუ-** ნე-**რწყუ**-ა «ფურთხება»; ნე-**რწყუ**-ი «ფურთხი» ...

მეგრ. **რჭყვ-** ლე-**რჭყვ**-ა «ნერწყვი»

ლაზ. **ნჭკვ-/მჭკვ-** ლე-**ნჭკვ**-ა/ლე-**მჭკვ**-ა «ნერწყვი»; ნ-ო-**ნჭკვ**-ალ-უ «შეაფურთხა»; ნ-ო-**ნჭკვ**-ალ-ა-ს «შეაფურთხოს» ...

სვან. **შყ̂უ-/შხ̂უ-** ნä-**შყ̂უ**/ნä-**შხ̂უ** «ფურთხი»

დასტურდება ძველ ქართულში: ჰსცემდეს მას თავსა ლერწმითა და **ჰნერწყუვიდეს** მას, მრკ. 15,19; იწყეს ვიეთმე **ნერწყუვად** პირსა მისსა, მრკ. 14,65; მას **ნერწყვითა** ბიწებისაჲთა **ჰნერწყუევდით** თქუენ, უდაბნ. მრავალთ. 41v,27-28b და სხვ.

ქართულ **რწყუ-** (<***რწ̣ყ̂უ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რჭყვ-**, ლაზური **ნჭკვ-** (<***რჭყვ-**. ამ ტიპის ასიმილაციის შესახებ ჟღენტი 1953, 123; **მჭკვ-**<**ნჭკვ-** **ნ/მ** შენაცვლების გზით. **ჭყ>ჭკ** პროცესის შესახებ იხ. ჩიქობავა 1936, 17; ჟღენტი 1953, 60) და სვანური **შყ̂უ-** (<***რშყ̂უ**<***რჭყ̂უ**. **შხ̂უ-**<**შყ̂უ**).

მეგრულსა და ლაზურში **ნე->ლე-**, როგორც ამას უჩვენებს შედარება ქართულ და სვანურ ფუძეებთან.

ქართული და მეგრული ფუძეები შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 294); ლაზური, მეგრული და ქართული — ვ. თოფურიამ (თოფურია 1947, 87); მანვე გამოავლინა სვანური ექვივალენტი (თოფურია 1960, 154). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***ნე-რწყ̂უ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 147; Klimov 1998, 142).

***რხ-**

ქართ. **რხ-** **რხ**-ევ-ა; ა-**რხ**-ევ-ს; შე-ა-**რხ**-ი-ა; შე-მ-**რხ**-ევ-ი ...

სვან. **რხ-** ლი-**რხ**-ენ-ი «რხევა»; ა-**რხ**-ი «არხევს» ...

ქართული **რხ-** ძირის შესატყვისია სვანური **რხ-**.

მასალა ვ. თოფურიამ შეაპირისპირა (თოფურია 1931, §23).

***რჯ̂უ-**

ქართ. **რჯუ-** მა-**რჯუ**-ე; გან-მა-**რჯუ**-ებ-ა; მა-**რჯუ**-ენ-ე ...

მეგრ. **რძგუ-/რძგვ-** მო-**რძგვ**-ი «მარჯვე»; გო-მო-**რძგუ**-ა «გამარჯვება»; გ˙-მო-**რძგვ**-ილ-ი «გამარჯვებული»; მა-**რძგვ**-ან-ი «მარჯვენა» ...

ლაზ. **რძგვ-** მა-**რძგვ**-ან-ი «მარჯვენა»

სვან. **რსგ̂უ-** ლä-**რსგ̂უ**-ან/ლე-**რსგ̂უ**-ენ «მარჯვენა»

დასტურდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: ხეძიებდა, ვითარმცა ჟამსა **მარჯუესა** მიხცა იგი მათ, მრკ. 14,11 (ხანმ.); მინდა მისლვაჲ მუნ და ვერ **ვიმარჯუე**, ისტ. ქრესტ. II 72,25-26; უკუეთუ თუალი შენი **მარჯუენÜ** გაცთუნებდეს შენ, აღმოიღე და განაგდე შენგან, მ. 5,29 (ხანმ.); გულისხმა-ყო დავით, რამეთუ **განუმარჯუა** და წარუმართა უფალმან მეფობაჲ ისრაჱლსა ზედა, II მეფ. 5,12 O და სხვ.

ქართულ **რჯუ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რძგუ-/რძგვ**-, ლაზური **რძგუ-/რძგვ**- (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***რჯგû**-, რომლისგანაც თ. გამყრელიძის წესის თანახმად არის მიღებული მეგრული და ლაზური ძირები, იხ. გამყრელიძე 1959, 27) და სვანური **რსგû** (<***რძგû**-<***რჯგû**-; იხ. გამყრელიძე 1959, 27).

ქართული და მეგრული ენების მასალა პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII; 112; იხ. აგრეთვე Марр 1911-1914 (1913, 9), 419); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ნ. მარმა (დასახ. ნაშრ. 419); ქართული და სვანური მასალა დააკავშირა მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 298). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***მარჯûენ**-, სოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***მარჯû**- (ზმნა) და ***მარჯû**- (მიმღეობა) არქეტიპები (ЭСКЯ, 128; Klimov 1998, 115-116).

## ს

***-ს**

ქართ. **-ს** (მესამე სუბიექტური პირის ნიშანი) წერ-**ს**; არ-**ს**; წერ-დ-ე-**ს**; და-წერ-ო-**ს** ...

მეგრ. **-ს** (მესამე სუბიექტური პირის ნიშანი) მ-ცუნ-**ს** «მყავს»; რ-გორ-უნ-**ს** «გეძებს»; მ-ცუნ-დე-ს «მყავდეს»; დო-ჭარ-ა-ს «დაწეროს» ...

ლაზ. **-ს** (მესამე სუბიექტური პირის ნიშანი) ო-გურ-ამ-**ს** «ასწავლის»; ჯოხ-ონ-**ს** «ჰქვია»; ხორხ-უმ-ტ-ა-**ს** «ხერხავდეს»; ხაჩქ-ა-**ს** «თოხნოს» ...

სვან. **-ს** (მესამე სუბიექტური პირის ნიშანი) ა-მარ-ჵ-დ-**ს** «ამზადებდეს»; ტიხ-ჵ-დ-**ს** «აბრუნებდეს»; ი-რჭალ-დ-ე-**ს** «ტიროდეს»; ხ-ა-ჩონ-ე-**ს** «უხაროდეს»; ჟ-ან-სყ-ა-**ს** «გააკეთოს»; ჩომ-ნ-ა-**ს** «ქნას»; ოთ-კûშ-ე-**ს** «გატეხოს»; ან-ჴჷდ-ა-**ს** «მოიტანოს» ...

დასტურდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: **არა არს** მოწაფჱ **ხუფროს** მოძღურისა თჳსისა, მ. 10,24 (ხანმ.); უკუეთუ ეშმაკი ეშმაკსა განასხამ**ს**, მ. 12,26 (ხანმ.); არა ორი სირი ერთის დანგის განხიყიდი**ს**? მ. 13,29 (ხანმ.); **ხიტანჯო**ს ფრიად, ლ. 12,47 (ხანმ.); რომელმან დააპრკოლო**ს** ერთი მცირეთა ამათგანი ჩემდა მომართ მორწმუნეთაჲ, მ. 18,6 (ხანმ.); უსასყიდლოდ მოგიღებიე**ს**, მ. 10,8 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **-ს** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **-ს** (**-ც** ვარიანტი დასტურდება სონორ თანხმოვანთა მომდევნო პოზიციაში; იხ. Кипшидзе 1914, 056), ლაზური **-ს** და სვანური **-ს**.

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1847, 412); ქართული და ლაზურის მონაცემები ერთმანეთს ფრ. ბოპმა დაუკავშირა (Bopp 1846, 300-301). ყველა ქართველური ენის მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 44-46). ***-ს** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 160).

***-ს**

ქართ. **-ს** (მიცემითი ბრუნვის ნიშანი) სახლ-**ს**/სახლ-**ს**-ა; ქალაქ-**ს**/ქალაქ-**ს**-ა; წყარო-**ს**/წყარო-**ს**-ა ...

მეგრ. **-ს** (მიცემითი ბრუნვის ნიშანი) კოჩ-ი-**ს** «კაცს»; ცირა-**ს** «გოგონას»; გურ-**ს** «გულს»; ოსურ-**ც** «ცოლს»; ჟან-**ც** «დროს» ...

ლაზ. **-ს** (მიცემითი ბრუნვის ნიშანი) კოჩ-ი-**ს** «კაცს»; ბერე-**ს** «ვაჟს»; ფუჯ-ი-**ს** «ძროხას»; ღორმოთ-ი-**ს** «ღმერთს» ...

სვან. **-ს** (მიცემითი ბრუნვის ნიშანი) თხუ̂იმ-**ს** «თავს»; მუ-**ს** «მამას»; დი-**ს** «დედას»; მიჟ-**ს** «მზეს»; მარ-ა̈ლ-**ს** «კაცებს» ...

დასტურდება ქართული ენის უძველეს წერილობით ძეგლებში: მოხუწოდა ერ**სა** მა**ს**, მ. 15,10 (ხანმ.); ხრქუა მა**ს**, მ. 16,17 (ხანმ.); რაჲ სარგებელ ხეყოს კაც**სა**, მ. 16,26 (ხანმ.); მარიამ**ს** დახემარხნეს სიტყუანი ესე და დახედვა გულ**სა** თჳს**სა**, ლ. 2,19 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **-ს** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **-ს** (**-ც** ვარიანტი დასტურდება სონორ თანხმოვანთა მომდევნო პოზიციაში; იხ. Кипшидзе 1914, 024; Климов 1962, 70), ლაზური **-ს** და სვანური **-ს**.

ყველა ქართველური ენის მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1847, 409; 420; იხ. აგრეთვე Bopp, 1846, 267). ***-ს** არქეტიპი საერ-

თოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 160).

***სა-**

ქართ. **სა-** **სა**-და «სად? სადაც»; არა-**სა**-და «არასდროს»; **სა**-და-ჲთ «საიდან?» **სა**-და-ჲ «სადაური?» **სა**-მე «სადღაც»; **სა**-ნა-მდე და სხვ.

მეგრ. **სო-** **სო** «სად?» **სო**-შა «საით?» **სო**-ქი-შა/**სო**-შა-ხ «სანამდე»; **სო**-ლე «საით? საიდან?» **სო**-დი «სადღაც»; **სო**-ნ-ი «სადაური?» ...

ლაზ. **სო-** **სო** «სად?» **სო**-თი «სადღაც»; **სო**-ნ-თხან-ი «საითკენღაც»; **სო**-ლე «საიდან?» **სო**-შა «საით?» **სო**-ნ-ურ-ი/**სო**-ნ-ი «სადაური?» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: უფალო, უკუეთუ შენ აღხილე, მითხარ მე, **სადა** დახდევ? ი. 20,15 L; ჰრქუა მას იოვანე: **სადაჲ** ხარ შენ? მამ. ცხორებანი 305,29; რომელი **არასადა** მიხეღოს მისგან, ლ. 10,42 (ხანმ.); ამათ ძმათა ნუგეშინისსაცემელი სხუაჲ **არასადაჲთ** აქუს ამის ტრაპეზისაგან კიდე, იოვ. და ეფთ. 70,3 და სხვ.

ქართულ **სა-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სო-** და ლაზური **სო-**.

ქართული და მეგრული ენების მონაცემები შეაპირისპირა ფრ. ბოპმა (Bopp 1847, 44-45; Brosset 1849, 74). ლაზური მასალა მოიხმო და ***სა-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 161; შდრ.: Klimov 1998, 162, სადაც აღდგენილია ***სა**-დ).

***სალ-**

ქართ. **სალ-** **სალ**-ი «დამრეცი»

მეგრ. **სოლ-** **სოლ**-ი «დამრეცი»

ქართულ **სალ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სოლ-**.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fährich 1982a, 36).

***სამ-**

ქართ. **სამ-** **სამ**-ი; **სამ**-მე-ოც-ი; **სამ**-შაბათ-ი ...

მეგრ. **სუმ-** **სუმ**-ი «სამი»; ვით-ო-**სუმ**-ი «ცამეტი»; მა-**სუმ**-ა «მესამე»; **სუმ**-ენ-ეჩ-ი «სამოცი» ...

ლაზ. **სუმ-** **სუმ**-ი «სამი»; ვით-დო-**სუმ**-ი/ვიტ-ო-**სუმ**-ი «ცამეტი»; მა-**სუმ**-ა «მესამე»; **სუმ**-ენ-ეჩ-ი «სამოცი» ...

სვან. **სამ-/სემ-/სმ-** **სემ**-ი «სამი»; მე-**სმ**-ე «მესამე»; **სამ**-ჷ «სამს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: აჰა, ესერა, **სამი** წელი, ვინაჲთგან მოვალ, ლ. 13,7 (ხანმ.); სადაცა ხიყვნენ ორნი, გინა **სამნი** სახელისა ჩემისათჳს შეკრებულ, მ. 18,20 (ხანმ.); არა გეტყჳ შენ ვიდრე შჳდგზის, არამედ ვიდრე **სამეოცდაათშჳდგზის**, მ. 18,23 (ხანმ.); ესე **მესამე** დღჱ არს, ვინაჲთგან ესე ხიქმნა, ლ. 24,21 L და სხვ.

ქართულ **სამ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სუმ-**, ლაზური **სუმ-** (მეგრული და ლაზური ფორმებისათვის ამოსავალია საერთოზანური ***სომ-**. **ო**>**უ** პროცესი **მ**-ს ზეგავლენით მოხდა, იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122) და სვანური **სამ-** (შემონახული მიცემითში; **სემ-** ისეთ პოზიციებშია მიღებული, სადაც უმლაუტი ხდებოდა, და შემდგომ არის გავრცელებული სხვა პოზიციებში (Марр 1914, 37).

ყველა ქართველური ენის მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 11). ***სამ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 161; Klimov 1998, 162).

***სარ-/სრ-**

ქართ. **სარ-/სრ-** ი-**სარ**-ი; **სრ**-ევ-ა ...

მეგრ. **სინდ-/სჷნდ-** ი-**სინდ**-ი/ი-**სჷნდ**-ი «შუბი»; ი-**სინდ**-ი «ჯირითი»

ლაზ. **სიჯ-** ი-**სიჯ**-ი «ისარი»

დასტურდება ძველ ქართულში: მოიღე მშჳლდი შენი და **ისარნი** შენნი, IV მეფ. 13,15 O; დამძიმდა ღუაწლი იგი საულის ზედა და პოვეს იგი კაცთა **მოისართა**, I მეფ. 31,3 O; ქვითა **ესროდა** დავითს და ყოველთა მათ მონათა მისთა, რომელ მის თანა იყვნეს, II მეფ. 16,6 O; შენდა მიიქცეს **სისრაჲ** ისართა შენთაჲ, კლარჯ. მრავალთ. 307,37-38; განვჰკურნებ წყალთა ამათ და არღარა იყოს მაკუდინებელი და ნუღარა შვილთა **სრავ**, IV მეფ. 2,21 O; ხიყვნენ სიყმილნი და **სრვანი** და ძრვანი ადგიდ-ადგიდ, მ. 24,7 (ხანმ.); არაჲ დასცხრეს ბრძოლად და **სროლად**, A-500 300r,6-7 და სხვ.

ქართულ **სარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სინდ-/სჷნდ-** და ლაზური **სიჯ-** (მეგრული და ლაზური ფორმებისათვის ამოსავალია საერთოზანური ***სოჯ-**. შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4; მეგრული **სინდ-**<**სიჯ-** დისიმილაციური

დეზაფრიკატიზაციისა და ნ-ს განვითარების შედეგად, იხ. გ. როგავა 1947, 352-353). ასახსნელია მეგრულისა და ლაზურის ფორმათა **ი** ხმოვნის წარმომავლობა.

მასალა ვ. თოფურიამ შეაპირისპირა (თოფურია 1947, 456). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ისარ-** და ***სარ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 102; 177; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 266; Klimov 1998, 162).

***სახ-**

ქართ. **სახ- სახ**-ვ-ა

სვან. **სäხ-/სხ-** ლი-**სხ**-ენ-ი «ჩასახვა; კეთება»; ა-**სხ**-ენ-ი «აკეთებს»; ან-**სäხ** «გააკეთა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: მეცნიერებითა მოცალებისაჲთა **გამოსახა** იგი, სიბრძნ. 13,13 O; რომლითა **გამოსახნიან** წარბნი და თუალნი სხუათა მათ თანა ფერთა თანა საშუენებელად ხატისა, კაცისა აგებ. 150,3-4; მოწევნულ არს ჩემდა ჟამი იგავით **გამოსახვად** დიდსა მას განგებულებასა მეუფისასა, ფსევდომაკ. 398,1; სამნი ტაკუკნი, **გამოსახულნი** გოვზაკებად, ერთსა მას რტოსა გარემო ბირთჳ და შროშანი, გამოსლვ. 25,33 O და სხვ.

ქართული **სახ**- ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **სäხ-/სხ-**.

მასალა შეაპირისპირა და ***სახ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 34).

***სელ-**

ქართ. **სელ- სელ**-ი

მეგრ. **სუ-/ფსუ- სუ/ფსუ** «სელი»

ლაზ. **სულ-** ო-**სულ**-უ «სელის (კანაფის) დაწვრილება თოკზე»; **სულ**-ერ-ი «თოკის დასაგრეხად გამზადებული სელი»

დასტურდება ძველ ქართულ ენაში: **სელი** და ქრთილი იგუემა, რამეთუ ქრთილი წარმოდგომილ იყო და **სელი** თესლოოდა, გამოსლვ. 9,31 O; დაწუას სამოსელი, ანუ საგუასლი, ანუ ფესჳ, ანუ მატყლიერთა შინა, ანუ **სელიერთა**, გინა ყოველსა ჭურჭელსა შინა ტყავიერსა, ლევ. 13,52 (გელ.); მან აღიყვანნა იგინი ერდოსა ზედა, დამალნა იგინი შეშათა **სელისლელწმისათა** დაზჳნულისა მის მიერ ერდოსა ზედა, ისო ნავე 2,6 (გელ.): **სელისმრთველ** ხარა? მოიკსენენ **სელისმქსოელნი**, A-1115 223r და სხვ.

ქართულ **სელ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სუ** (<***საჳ-**; სიტყვის აუსლაუტში **ლ**-ს **ჳ**-ში გადასვლის შესახებ იხ. G. Schmidt 1950, 25-26; შემდგომში **ჳ**-ს გავლენით მოხდა **ა**>**ო**>**უ** პროცესი: ***საჳ-**>***სოჳ-**>***სუჳ-**, ბოლოს **უ**-ს მეზობლად **ჳ** დაიკარგა; შდრ.: ქართ. **თელ-** : მეგრ. **თუ-**<***თუჳ-**<***თოჳ-**<***თაჳ-**; იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 91-92; **ფსუ** ვარიანტი **ფ**-ს განვითარების შედეგად არის მიღებული (ЭСКЯ, 162). როგორც ჩანს, **სუ** ვარიანტი არსებობდა ლაზურშიც. მისგან არის მიღებული საწყისი **ო-სულ-უ** და მიმღეობა **სულ-ერ**-ი (**ლ**-ს გამოვლენა ლაზურში ალბათ ***სალ** ვარიანტთან კონტამინამიციით აიხსნება).

ქართული და მეგრული ძირები შეაპირისპირა ნ. მარმა (იხ. ЭСКЯ, 162); ლაზურის მასალა გ. როგავამ მოიხმო (როგავა 1962, 99). ***სელ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 162; Klimov 1998, 163).

***სემ-/სმ-**

ქართ. **სემ-/სმ-** ვ-ი-**სმ**-ინ-ე; **სმ**-ენ-ა; **სმ**-ენ-ილ-ი; მ-ე-**სმ**-ი-ს; მ-ე-**სმ**-ა; მ-ა-**სმ**-იე-ს; შე-ე-**სემ**-ი-ნ ...

მეგრ. **სიმ-/სჷმ-** მ-ა-**სიმ**-ჷ «მესმის»; მჷ-მ-ა-**სიმ**-ე «გავიგონე; მომესმა»; **სიმ**-ა/**სჷმ**-ა «გაგონება»; ქიდ-ნა-**სიმ**-ინ-უ «დაასმინა» ...

ლაზ. **სიმ-** ვ-ი-**სიმ**-ინ-უფ «ვისმენ; მესმის»; ვ-ი-**სიმ**-ინ-ი «მოვისმონე; გავიგონე»; ქო-ნ-უ-**სიმ**-ინ-უ «მოუსმინა; გაიგონა» ...

სვან. **სჷმ-/სიმ-/სმ-** მ-ე-**სმ**-ი «მესმის»; ლა-ხ-**სიმ**-ნ-ე «გაიგონა»; ლი-**სჷმ**-ინ-ე «გაგონება»; ლჷ-მ-**სჷმ**-ოლ-ინ «ისმოდა თურმე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: იხილეთ უკუე, ვითარ-ეგე **ხისმენთ,** ლ. 8,18 (ხანმ.); ხასხენ ყურნი **სმენად**, მ. 13,9 (ხანმ.); კაცთა ხილული **სმენილსა** უფროჲს სარწმუნოდ შეჰრაცხიან, სინ. მრავალთ. 33,11-12; **სმენილ** იყო ეგე ჩემდა, ლიტ. ურთ. 11,10; რაჲთამცა შიშით და მწოლით ხდეგ ეკლესიასა შინა, გინა თუ მახლობელად, ვიდრემდის **მიგესმოდის** ლოცვაჲ შემწირველისაჲ მის, ხანმ. მრავალთ. 10r,19b-10v,2a; **შეისმინა** მისი ღმერთმან და მუცლად-იღო რებეკა, შესაქმ. 25,21 O; მოიჴსენა ღმერთმან რაქელ და **შეისმინა** მისი, იქვე 30,22 O; **შეხასმენდეს** მღდელთმოძღუარნი იგი ფრიად, მრკ. 15,3 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **სმ-** (<**სემ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სიმ-**, ლაზური **სიმ-** და სვანური **სიმ-** (**ი** ანაპტიქსური ხმოვანი ჩანს).

ქართული **სმ-ინ-** ფუძის შესატყვისებია მეგრული **სიმ-ინ-**, ლაზური **სიმ-ინ-** და სვანური **სიმ-ინ-**.

ქართული და მეგრული ფუძეები შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 318); ლაზური ექვივალენტის შესახებ მიუთითა არნ. ჩიქობავამ. იგი აღნიშნავდა: «**სემ-/სიმ-** ძირი საერთოა ქართულისა და ზანურისათვის (ჭანურისა და მეგრულისათვის). ე-ს ი-დ დავიწროება ზანურ ნიადაგზეა მომხდარი» (ჩიქობავა 1938, 314); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ნ. მარმა (Марр 1912a, 32). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***სმ-** და ***სმ-ინ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 164-165; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 267; Klimov 1998, 163).

***სერ-**

ქართ. **სერ-** **სერ**-ი «ვახშამი»; **სერ**-ობ-ა «ვახშმობა» ...

მეგრ. **სარ-** **ო-სარ-**ე «პერანგი»; **სერ**-ი «ღამე»

ლაზ. **სერ-** **სერ**-ი «ღამე»

დასტურდება ძველ ქართულში: ოდეს ხყოფდე სადილსა გინა **სერსა**, ნუ ხხადი მეგობართა შენთა, ლ. 14,12 (ხანმ.); მზა-მიყავ მე, რაჲთა **ვისერო**, ლ. 17,8; ვითარცა **სერობაჲ** იყო, ი. 13,2 და სხვ.

არის ძველ ქართულში ისეთი კონტექსტიც, სადაც **სერ-** ძირს «საღამოს» მნიშვნელობა უკავშირდება: **სერით** ვიდრე ცისკრადმდე, Sin.-11 240v.

ქართულ **სერ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სარ-** ძირი, რომელიც შემონახულია **ო-სარ-ე** ფუძეში («პერანგი»; ეტიმოლოგიურად: «ღამისა; საღამური»; შდრ.: გურ. **სა-ღამ-ურ**-ი «ღამის პერანგი»).

მეგრული **სერ**-ი («ღამე») და ლაზური **სერ**-ი («ღამე») მომდინარეობენ საერთოზანური ***სარ-** არქეტიპისაგან (***სარ**->**სერ-** უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-170).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 33); ლაზური ექვივალენტი გამოავლინეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 132; 164; 165).

***სჳ-**

ქართ. **სუ-/სჳ-** უ-**სუ**-ამ-ს; უ-**სუ**-ა; გამო-**სუ**-მ-ა «მოვლება» ...

მეგრ. **სვ-/ს-** ვ-უ-**სვ**-ან-ქ «ვუსვამ»; ქუ-**ს**-უ «წაუსვა»; **ს**-უმ-ალ-ა «წასმა» ...

ლაზ. **სვ-/ს-** ქო-მე-ვ-ი-**სვ**-ი «წავისვი»; ნ-უ-**სვ**-ი «წაუსვი»; ო-**ს**-უმ-უ «წასმა»; ვ-ი-**ს**-უმ-ე-რ «ვისვამ»; დო-მ-ი-**ს**-უ «წამისვა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: **უსუემდით** მას ზედა მარილსა, Sin.-11 167r; არცა თუ ერთისა ასოჲსა **გამოსუმამან** სახელოვან-ყვის მწიგნობარი, A-92 696 და სხვ.

ქართულ **სუ-/სჳ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სვ-/ს-** და ლაზური **სვ-/ს-** (მეგრულსა და ლაზურში **სვ->ს უ** ხმოვნის წინ).

ქართველურ ენათა მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა, თუმცა იგი თვლიდა, რომ «**სვ-** ძირი საერთოა» (ჩიქობავა 1938, 311). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***სჳ-** და ***სჳ-ამ-/სჳ-მ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 163; შდრ.: Klimov 1998, 164-165).

***სჳ-**

ქართ. **სუ-/სჳ- სუ**-მ-ა «ყოლა»; მ-ე-**სუ**-ა «მყავდა»; ე-**სუ**-ა «ჰყავდა» ...

სვან. **სჳ-** ხჳ-ä-**სჳ** «ვიყავი»; ხ-ä-**სჳ** «იყავი»; ლ-ä-**სჳ** «იყო»; ხჳ-ე-**სჳ** «ვიყო» ...

დასტურდება ძველ ქართულში: არა ჯერ-არს შენდა, ვითარმცა **გესუა** იგი ცოლად, მ. 14,4 (ხანმ.); ვის მათგანისა ხიყოს ცოლ, რამეთუ შჳდთავე მათ იგი **ხესუა** ცოლად, მრკ. 12,23 (ხანმ.); დავბერდი და არღარა შემძლებელ ვარ მე ქმრისა **სუმად**, რუთ. 1,12 O; საულისა **სუმულ** იყო ხარჭი ერთი და სახელი ერქუა რესფა, ასული სიბაჲსი, II მეფ. 3,7 O და სხვ.

ქართულ **სუ-/სჳ-** ზმნურ ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **სჳ-**.

მასალა ბ. გიგინეიშვილმა შეაპირისპირა (Gigineischwili 1981, 75).

***სჳ-**

ქართ. **სვ-/ს-** აღ-**ს**-ობ-ა; აღ-ე-**სვ**-ი-ს; შე-**ს**-ობ-ა; და-**ს**-ობ-ა; და-ა-**ს**-ო; და-ე-**სვ**-ებ-ი-ს; და-**ს**-ობ-ილ-ი ...

მეგრ. **სვ-/ს- ს**-უმ-ალ-ა «ჩასობა; ჩარჭობა»; ვ-უ-**სვ**-ა «ჩავარჭო» ...

სვან. **სჳ-** ლი-**სჳ**-ემ «რჭობა»; ხ-ო-**სჳ**-ემ «არჭობს»; ლო-ხ-**სჳ**-ა-ხ «ჩაურჭვიათ» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ესავ შენ არგანსა მას ლერწმისასა დაჩხერილსა, ეგჳპტესა, რომელსა მი-თუ-ეყრდნეს კაცი, **აღესვის** ჴელსა, IV მეფ. 18,21 O; ლომი კელობდა ფერჴითა, რამეთუ **აღესვა** მას ჩნდჳ, Sin.-8 367v; განაპო ადგილი, სადა **აღსობილ** იყო ჩნდჳ, იქვე 367v; ნა-

წევარსა კლდისასა **დაესვის** მანად, ისუ ზირ. 27,2 O; ერთი მათგანი **დაასევით** თავით კერძო მისა, Sin.-6 39r; ბრძანა ისრისპირთა ... **და-სობაჲ** ქუეყანასა ზედა, A-129 106v,33b; მუსმარი არს მახჳლი გუ-ლისაჲ, რამეთუ არა შეაწევს გულად ტკივილი მუსმრისაჲ, ვითარ-იგი შეაწევს ტკივილი შურისაჲ, რომლისა შინა **დასობილ** არს იგი, მამ. სწავლ. 8,29-31; განჭურიტიან ძირი მათი და **შეასვიან** შორის ძირთა მისთა სოლი მკურისაჲ, ექუს. დღეთ. (აბ.) 72,21-22 და სხვ.

**სვ-** ერთი იმ იშვიათ ძირთაგანია, რომლებიც ძველი ქართული ენის დონეზე თანხმოვნის მომდევნო პოზიციაში **ვ**-ს გამოავლენენ.

ქართულ **სვ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **სჳ-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36; ვ. თოფურია ქართულ **უ-სუ-ამ-ს** ფუძეს აპირის-პირებდა სვანურ **ხ-ო-სჳ-ემ** ფორმასთან, თოფურია 1931, § 41; იხ. აგ-რეთვე Klimov 1998, 164-165); ჰ. ფენრიხმა გამოავლინა მეგრული ექ-ვივალენტიც და ***სჳ-** არქეტიპი აღადგინა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის (Fähnich 1987, 34).

***სჳე-**

ქართ. **სუე-** **სუე; სვე**

მეგრ. **სუა-/ფსუა-** **სუა/ფსუა** «ფრთა»

ლაზ. **სუა-/მსუა-/ფსუა-** **სუა/მსუა/ფსუა** «ფრთა»

დასტურდება ქართული ენის ზოგიერთ დიალექტში.

ქართულ **სუე/სვე** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სუა** (**ფსუა<სუა** **ფ**-ს განვითარების შედეგად) და ლაზური **სუა** (**მსუა/ ფსუა<სუა**).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 101); ქართული ექვივალენტი დაძებნა ქ. ლომთათიძემ (ლომთათიძე 1947, 307-312). ***სუე-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთი-ანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 163; Klimov 1998, 165).

***სჳე-**

ქართ. **სუე-** **სუე-; სვე-** «ყანა; მიწის ნაკვეთი»

მეგრ. **სუა-** **სუა-** «ყანა; მიწის ნაკვეთი»

ლაზ. **სვა-** **სვა** «ადგილი»

ქართულ **სუე-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სუა-** და ლაზური **სვა-**.

მასალა შეაპირისპირა და ***სჭუე**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 340; Fähnrich 1980a, 180).

***სჭუერ-**
ქართ. **სვრ-** **სვრ**-ე; **სვრ**-ელ-ი
მეგრ. **სვარ-** გილე-**სვარ**-უ-ა «მწყობრად სიარული»; გილე-**სვარ**-უნ-ა(ნ) «მწყობრად მიმოდიან» ...
ლაზ. **სვარ-** ფ-**სვარ**-უმ «ვაწყობ (რიგში)»; დო-ფ-**სვარ**-ი «დავაწყვე»; დო-**სვარ**-ილ-ი «დაწყობილი; დალაგებული» ...

ქართულ **სვრ-** (<***სჭუერ-**) ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **სვარ-** და ლაზური **სვარ-**.

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 311-312); ქართული ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 43).

***სთჳ-**
ქართ. **სთუ-** **სთუ**-ელ-ი «რთველი; ოქტომბერი»; მო-**სთუ**-ლ-ებ-ა «მოკრეფა» ...
ლაზ. **სთვ-/სთ-** დო-**სთ**-უ-ნ «იგლიჯება; წყდება»; მე-**სთ**-უ «გაწყდა; მოსწყდა»; მა-**სთვ**-ა-ს «მოსწყდეს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: დღეთა მათ **სთულისათა**, ისუ ზირ. 24,37 O; დღეთა წელიწადისათა ქსენება-ყავთ სალმობით სასოებასა თანა, რამეთუ დასრულებულ არს **სთუელი**, ესაია 39,10 J; რამეთუ ყოველთათჳს **ისთულების** და არა მოაკლდების, კლარჯ. მრავალთ. 428,26 და სხვ.

ქართულ **სთუ-ელ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **სთვ-** (<***სთვ-უ**; შესატყვისობისათვის ქართ. **-ელ** : მეგრ. **-უ** : ლაზ. **-უ** იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-89).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 312-313; იხ. აგრეთვე სარჯველაძე 1982, 429-430).

***სი-**
მეგრ. **სი** **სი** «შენ»
ლაზ. **სი** **სი/სი-ნ** «შენ»
სვან. **სი** **სი** «შენ»

მეგრული **სი**, ლაზური **სი** (**სი**-ნ ვარიანტის **ნ** მეორეულია; შდრ.: ЭСКЯ, 162) და სვანური **სი** კანონზომიერად შეესატყვისებიან ერთმანეთს. ქართულში უნდა არსებულიყო ***სი**, რომელიც გამოდევნა **შენ** კუთვნილებითი ნაცვალსახელმა (გ. კლიმოვის აზრით, ქართულში პირის ნაცვალსახელის ფუძე კონტამინირებულია კუთვნილებითი ნაცვალსახელის ფუძესთან, იხ. ЭСКЯ, 162).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1847, 411; 421). საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***სენ**- არქეტიპი (ЭСКЯ, 162; Klimov 1998, 164).

***სიპ**-

ქართ. **სპ**- აღ-**სპ**-ოლ-ვ-ა; მო-**სპ**-ოლ-ვ-ა ...

მეგრ. **სპ**-/**სიპ**- **სპ**-უ-ალ-ა «მოსპობა»; მო-**სპ**-ოლ-ენ-ს «სპობს»; **სიპ**-უ-ა «მოსპობა» ...

სვან. **სპ**-/**სიპ**- ლი-**სპ**-ე «წაქცევა; განადგურება»; ად-**სიპ**-ე «მოსპო; წააქცია» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ზედამოწევნულმან ბოროტი გიყოს თქუენ და **აღგსპნეს** თქუენ, ისო ნავე 24,20 (გელ.); იშუებდეს უფალი თქუენ ზედა მოსრულებად თქუენდა და **აღსპოლვად** ქუეყანისაგან, II შჯულთა 28,63 (გელ.); უკუეთუ ცოდვილი იყოს, არღარა შესძინებდეს ბრალთა თჳსთა, არამედ ექმნეს მას სიკუდილი განმკუეთელ და **მომსპოლველ** ნივთთა ცოდვისა მისისათა, მამ. სწავლ. 220,32-221,2; კლარჯ. მრავალთ. 270,22-23 და სხვ.

ქართულ **სპ**-(<***სიპ**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სპ**-/**სპ**- და სვანური **სიპ**-/**სპ**-.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36; Fähnrich 1984, 43; შდრ.: ЭСКЯ, 261).

***სირ**-

ქართ. **სირ**- **სირ**-ი «ჩიტი»; **სირ**-აქლემ-ი; სარ-ა-**სირ**-ი «ღობემძვრალა»

მეგრ. **სინჯ**-/**სინდ**- **სინჯ**-ი/**სინდ**-ი «იხვი»; წყარ-ი-**სინდ**-ი «გარეული იხვი»

სვან. **სირ**- მგ-**სირ** «როჭო»

გვხვდება ძველ ქართულში: არა ორი **სირი** ერთის დანგის განხიყიდის? მ. 10,29 (ხანმ.); იყოს ეზოჲ იგი საყოფელად **სირაქლემთა** და უგზო იყოს მიუკუნისამდე, იერ. 49,33 OJ; უკუეთუ მიუღგეს **სირაქლემი** და იხჳ, იობ. 39,13 (მცხეთ.); შეჰრაცხე თავი შენი მსგავსად

ჯინჭველისა და ვითარცა მწერისა და მტუერისა და **სარასირისა** შეურაცხად, **მამ.** სწავლ. 299,25-26 და სხვ.

ქართულ **სირ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სინჯ-** (<***სიჯ**-; შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4; **ნ** განვითარდა **დ**-ს წინ; წინაენისმიერ ხშულთა წინ ლაზურ-სა და მეგრულში **ნ** თანხმოვნის განვითარების შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 92-98. **სინჯ-** ფორმისაგან დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციის შედეგად მივიღეთ **სინდ**-, დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციის შესახებ მეგრულში იხ. გ. როგავა 1947, 352-353) და სვანური მჷ-**სირ** (**წყარშინდ** «იხვი» ბალსქვემოურ კილოში მეგრულიდანაა ნასესხები და მომდინარეობს ***წყარ-იშ-სინდ**- ფორმისაგან).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირეს გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 163), თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 133-134); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 27). გ. კლიმოვმა ***სირ-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 163; **შდრ.**: გამყრე-ლიძე, მაჭავარიანი 1965, 133-134; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 271; Klimov 1998, 166).

***სისინ-**

ქართ. **სისინ-** **სისინ**-ი

მეგრ. **სისინ-** **სისინ**-აფ-ა «წაქეზება»

სულხან-საბას განმარტებით, «**სისინი** ბატის სივილი».

შესაძლოა, ქართული **სისინ-** ფორმის შესატყვისი იყოს მეგრული **სისინ-**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***სისინ-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c). საფიქრებე-ლია, ***სისინ-** რედუპლიკაციის შედეგად მიღებული ფუძე იყოს.

***სიძე-**

ქართ. **სიძე-** **სიძე**; **სიძ**-ებ-ა «შერთვა»; სა-**სიძ**-ობ-ელ-ი «საქორწილო» ...

მეგრ. **სინჯა-** **სინჯა** «სიძე»

ლაზ. **სიჯა-** **სიჯა** «სიძე»

სვან. **ჩ̈ჟე/ჩჟ-** **ჩ̈ჟე** «სიძე»; ლა-**ჩჟ**-ა «სიძეები»

დასტურდება ძველ ქართულში: ვერ ჴელ-ჰეწიფების ძეთა **სიძისათა** მარხვაჲ, ვიდრე **სიძჱ** იგი მათ თანა არს; არამედ მოვლენ დღენი, ოდეს

ამაღლდეს **მათგან სიძჱ** იგი, მრკ. 2,19-20 (ჰაემ.); ჰრქუა იუდა ავნანს: შევედ ცოლისა **ძმისა** შენისა და **ესიძე** მას და აღუდგინე თესლი ძმასა შენსა, შესაქმ. 38,8 O; აწ ჯერ-იჩინე შენ **სიძებაჲ** მეფისაჲ, I მეფ. 18,22 O; აწ გიჩნსა თქუენ **სიძობაჲ** მეფისაჲ, იქვე 18,23 J; სიტყუამან **სიძე-ქმნა** კორცნი, **სინ.** მრავალთ. 40,17-18; მეფესა ჰნებავს **სიძე-ყოფაჲ** შენი, I მეფ. 18,22 O; ეჰა, სინანული და ცრემლი, რომელ-იგი მადლი და მოტევებაჲ აქუს ცოდვათაჲ, და სამოსლისა **სასიძობელისა** შემმოსელი, სინ. მრავალთ. 79,27-28 და სხვ.

ქართულ **სიძე-** (<***სიძე-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სინჯა** (<**სიჯა ნ-ს** განვითარების შედეგად; წინაენისმიერთა წინ **ნ-ს** განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98; **სინჯა- ფორმისაგან** დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციის შედეგად მივიღეთ **სინდა-**, დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციის შესახებ მეგრულში იხ. გ. როგავა 1947, 352-353), ლაზური **სიჯა** და სვანური **ჩჲჯე** (<***სიჯე** ასიმილაციისა და შემდგომში **ჯ-ს** სპირანტიზაციის შედეგად, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 133; შდრ.: Schmidt 1962, 133).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 75); ლაზურის მასალა არნ. ჩიქობავამ გამოავლინა (ჩიქობავა 1938, 35); სვანური – ვ. თოფურიამ (თოფურია 1960, 153). თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინეს ***სიძე-** არქეტიპი (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 134; იხ. აგრეთვე Klimov 998, 181), გ. კლიმოვმა – ***სიძე-** (ЭСКЯ, 164).

***სკჳ-**

ქართ. **სკუ-/სკ- სკ-ულ-ი** «საკვრელი»; მო-**სკუ**-ნ-ა; ნა-**სკუ** ...

მეგრ. **სკუ-/სკვ-/სკ-/სქუ-/სქ-** გო-ვ-**სკვ**-ი «შევკარი»; ვ-**სკ**-ჯნ-ქ «ვკრავ»; იკი-**სკუ**-ან-ს «იბამს»; **სკუ**-ალ-ა «შეკვრა»; **სკვ**-ირ-ი «შეკრული»; ვ-უ-**სქუ**-ან-ქ «ვაბამ (ხარებს უღელში)»; ქჯ-ვ-უ-**სქვ**-ე «შევაბი»; **სქვ**-ირ-ი «შეკრული; მიბმული»; **სქუ**-აფ-ა «შებმა; მიბმა» ...

ლაზ. **სკვ- ო-სკვ-უ** «შებმა»

სვან. **სკჳ- ლე-სკჳ-ერ** «თოკი»

დასტურდება ძველ ქართულში: ჟამსა სიკუდილისა მათისასა მოიდრიკნიან თავნი მათნი, დაუშავნის ფერი პირისა მათისაჲ, **მოისკუნიან** კელნი მათნი, და ფრიად დადუხჭირდის ხედვაჲ მათი, მამ.

სწავლ. 139,15-17; წჳმამან შენმან განჰკსნა **ნასკჳ** იგი უსამართლოებისაჲ, მამ. სწავლ. 64,12; პირველად განკსენ **სკული** გულისა შენისაჲ და ყოველი კრულებაჲ სიცრუვისაჲ, ესაია 58,6 J და სხვ.

ქართულ **სკუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სკუ-** (მეგრულის სხვა ვარიანტები **სკ-**, **სქუ-**, **სქვ-** მომდინარეობენ **სკუ-/სკვ-**საგან), ლაზური **სკუ-/სკვ-** და სვანური **სკუ̂-** (რომელიც შემოინახა **ლე-სკუ̂-**ერ («თოკი») მიმღეობამ, შდრ.: Schmidt, 1962, 132).

ქართული და მეგრული ძირები შეაპირისპირა თ. გამყრელიძემ (გამყრელიძე 1959, 71); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 164); სვანური — ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 20). გ. კლიმოვმა ***სკუ̂-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 164; იხ. აგრეთვე Klimov 1998, 166; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 272).

***სკინ-**

ქართ. **სკინ-** ა-**სკინ-კილ-**ა

სვან. **სკინ-/სკნ-** ლი-**სკნ-**ე «გადახტომა»; **სკინ-**ა «ხტუნაობა»; ად-**სკინ-**ე «გადახტა» ...

ქართული **ა-სკინ-კილ-ა**, როგორც ჩანს, მიღებულია **სკინ-** ძირის რედუპლიკაციის შედეგად.

ქართულ **სკინ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **სკინ-** (**სკნ-**<**სკინ-**).

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1982a, 36).

***სლექ-/სლიქ-**

ქართ. **სლექ-/სლიქ-** **სლექ-**ს; ა-**სლიქ-**ა; **სლექ-**ა/**სლექ-**ვ-ა; ა-**სლექ-**ილ-ი ...

მეგრ. **სირქ-** **სირქ-**უ-ა «სლექა»; ვ-**სგრქ-**გნ-ქ «ვსლექ»; ვ-**სირქ-**ი «ავსლიქე» ...

**სლექ-/სლიქ-** დასტურდება ქართული ენის ზოგიერთ დიალექტში (იმერული, გურული).

ქართული **სლიქ-** ფორმის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **სირქ-** (<***სლიქ-** მეტათეზისის შედეგად).

სხვა ქართველურ ენებში ამ ძირის კანონზომიერი რეფლექსები გამოვლენილი არ არის.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***სლ̣ქ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლი-

მოვმა (ЭСКЯ, 164; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 273; Klimov 1998, 166).

***სრ-**

ქართ. **სრ-** ვ-**სრ**-იალ-ებ; **სრ**-იალ-ი ...

მეგრ. **რს-** **რს**-იოლ-ი «ტრიალი»; ვ-ო-**რს**-იოლ-უ-ან-ქ «ვატრიალებ»; ვ-ო-**რს**-იოლ-უ-უ-ქ «ვტრიალებ»; ვ-ი-**რს**-იოლ-ი «ვიტრიალე» ...

ქართული **სრ-** ძირის შესატყვისია მეგრული **რს-** (<***სრ-** მეტათეზისის შედეგად).

ლაზური და სვანური ექვივალენტები არ არის გამოვლენილი (შდრ.: ЭСКЯ, 165).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ***სრ-** (ЭСКЯ, 165) და ***სრ-იალ-** (Klimov 1998, 168) არქეტიპები ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა.

***სრეს-/სრის-**

ქართ. **სრეს-/სრის-** ვ-**სრეს**; ვ-**სრის**-ე; **სრეს**-ა ...

მეგრ. **სირს-** **სირს**-უ-ა/ეშა-**სირს**-უ-ა/**სირს**-ოლ-უ-ა «ხელის წასმა; სრესა»; **სირს**-უნ-ს «სრესს»; **სიროს**-ილ-ი «გასრესილი» ...

სულხან-საბა **სრესა** სიტყვას ასე განმარტავს: «ხელით და თითებით დაჭყლეტა».

ქართულ **სრის-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სირს-** (<***სრის-** მეტათეზისის შედეგად).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***სრს-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 164; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 167; Klimov 1998, 167).

***სრსჳ-**

ქართ. **სრსუ-** **სრსუ**-ილ-ი «სირსველი»

მეგრ. **სურს-** **სურს**-უ «სირსველი; მუწუკი; კოპი»

ლაზ. **მსურს-/მსირს-** **მსურს**-უ/**მსირს**-უ «გასივება; ჩირქით გავსება; კოპი»

გვხვდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: სიტყუამან მათმან, ვითარცა **სრსჳლმან** საძოვარი პოვის, II ტიმოთე 2,17; ღუაწლსა დიდსა შესლვად ხარ, დედოფალო, ეკრძალე სარწმუნოებასა ქრისტჱსსა, ნუუკუე მტერმან, ვითარცა **სრსჳლმან**, საძოვარი პოოს შენ თანა, შუშ. 3,11-13 და სხვ.

ქართულ **სრსუ-ილ-** (<***სრ̥სუ̂-ილ-**) ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სურს-უ** და ლაზური **მსურს-უ** (შესატყვისობისათვის საერთოქართველური ***რ̥** : ქართ. **რ** : მეგრ. **ურ** : ლაზ. **ურ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94-104; ქართული **-ილ** სუფიქსის ფარდად მეგრულსა და ლაზურში წარმოდგენილია **-უ** (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 90). ლაზურში **მ** განვითარებულია. **მსირს-უ** < **მსურსუ უ**>ი პროცესის შედეგად.

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1910, 212); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა გ. როგავამ (როგავა 1962, 98). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***სრ̥სუ̂-ილ-** (ЭСКЯ, 166) და ***სრსუ̂-ილ-** არქეტიპები (Klimov 1998, 168).

***სტუ̂-**

ქართ. **სტუ-** **სტუ**-ილ-ობ-ა «ხტუნვა»

ლაზ. **სტვ-/სტ-** ო-**სტვ**-ინ-უ «სრიალი»; ბ-უ-**სტ**-უ-რ «ვსრიალებ; ვცურდები»; ბ-უ-**სტვ**-ინ-ი «დავცურდი»; გო-მ-ი-**სტ**-უ-ნ «ხელიდან მისხლტება» ...

გვხვდება ძველ ქართულში: განვიდენ და **სტჳლობდენ**, ვითარცა კბონი, კურთხ. იაკ. 100,1.

ქართულ **სტუ-** ძირს შესაძლოა შეესატყვისებოდეს ლაზური **სტვ-/სტ-**. მნიშვნელობათა სხვაობა ასახსნელია.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24).

***სურ-**

ქართ. **სურ-** **სურ**-ო

[მეგრ.] **სუჯ-** **სუჯ**-ონ-ა

ლაზ. **სუჯ-/მსუჯ-/მსიჯ-/ფსიჯ-** **სუჯ**-ი/**მსუჯ**-ი/**მსიჯ**-ი/**ფსიჯ**-ი «სურო»

, არ არის გამოვლენილი ძველ ქართულში. დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში.

როგორც ჩანს, ქართულში **-ო** სუფიქსს წარმოადგენს (ЭСКЯ, 166).

ქართულ **სურ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სუჯ-** (შემონახულია **სუჯ-ონ-ა** ტოპონიმში, იხ. როგავა 1990a, 77) და ლაზური **სუჯ-** (შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4; **მსუჯ-/მსიჯ-** ფორმებში **მ** განვითარებულია; **მსიჯ-**

<**მსუჯ-** ხოფურისათვის დამახასიათებელი **უ**>ი პროცესის შედეგად; **მსიჯ-**>**ფსიჯ-** ასიმილაციური დაყრუების გზით).

ქართული და ლაზური ენების მასალა ნ. მარმა შეაპირისპირა (Марр 1909a, 3-4); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა გ. როგავამ (როგავა 1990a, 77). ***სურ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 166; Klimov 1998, 169).

***სურ-**

ქართ. **სრ-** **სრ**-ულ-ი; **სრ**-ულ-იად ...

სვან. **სურ-** **სურ**-უ «ძლიერ; მთლიანად»

დასტურდება ძველ ქართულში: ხიყვენით თქუენ **სრულ**, ვითარცა მამაჲ თქუენი **სრულ** არს, მ. 5,48 (ხანმ.); ვიდრე არა **განსრულდეს** წელიწადი **სრული**, ლევ. 25,29 (გელ.); ყოველივე აქუნდა თავისა თჳსისა თანა, **სრულებაჲ** რიცხუსა ჟამთა, თუეთა და წელიწადთასა შეერაცხა, სინ. მრავალთ. 49,6-7 და სხვ.

ქართული **სრ-** (<***სურ-**) ძირის კანონზომიერი შესატყვისია სვანური **სურ-**.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1982a, 36).

***სჭუ̂-**

ქართ. **სჭუ-**/**შჭუ-** გან-მ-**სჭუა**-ალ-ვ-ა; შე-მ-**შჭუ**-ალ-ვ-ა; შე-**რჭ**-ობ-ა ...

ლაზ. **წკ-** მ-**წკ**-ულ-ი (ხოფ.)/მ-**წკ**-ილ-ი (ვიწ.-არქ.) «წვეტიანი; წაწვე-ტებული; სოლი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **განმშჭუალენ** შიშითა შენითა კორ-ცნი ჩემნი, ფსალმ. 118,20 გ; **შევმსჭუალენ** შიშსა შენსა კორცნი ჩემნი, ფსალმ. 118,120 E; **შევმშჭუალენ** AD; **შევმრჭუალენ** B; უჩუენნა ძუალნი და ძარღუნი და სახჱ **სამსჭუალთაჲ**, სინ. მრავალთ. 51,1-2; **სამრჭუალნი** გრძელნი **დამშჭუალნა**, Jer.-149 26r,14-16 და სხვ.

ძირია **სჭუ-** (შდრ.: შე-**რჭ**-ობ-ა <*შე-**შჭ**-ობ-ა<*შე-**სჭუ̂**-ობ-ა). **სჭუ-** ძირმა ძველ ქართულშივე მრავალი ცვლილება განიცადა: **სჭუ-**>**შჭუ-** (ასიმილაციით)>**რჭუ-** (დისიმილაციით).

ქართულ **მ-სჭუ-ალ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **მ-წკულ-** (<***მშჭკუ̂-ულ-**<***მ-შჭკუ̂-ოლ-**). ძველ ქართულშივე დასტურ-დება **მ-ჭუ-** (<**მშჭუ-** ვარიანტი). ***ჭკუ̂-**>**წკუ̂-** პროცესი თ. გამყრელიძის წესით აიხსნება (იხ. გამყრელიძე 1959).

ქართული და ლაზური ენების მასალა გ. კარტოზიამ შეაპირისპირა (კარტოზია 1990, 39-42).

***სხ-**

ქართ. **სხ-** **სხ**-მ-ა; ი-**სხ**-ამ-ს; მო-ი-**სხ**-ა; მ-**სხ**-მ-ო-ჲ «მსხმოიარე» ...

სვან. **ცხ-** ლი-**ცხ**-ემ «ზრდა»; ი-**ცხ**-ემ «იზრდის»; ხჳ-ი-**ცხ**-ემ «ვიზრდი; ვიზრდები»; ნა-**ცხ**-ӓმ «გაზრდილი; იზრდება» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ამათ შინა **ხისხა** სიმრავლჱ უძლურთაჲ, ბრმები, მკელობელები, განჴმელები, ი. 5,3 (ხანმ.); ორნი ჴელნი და ორნი ფერჴნი **გესხნენ** და შთახვარდე ცეცხლსა მას საუკუნესა, მ. 18,8 (ხანმ.); ძენი **მისხენ**, იაკობის წინარესახარ. 35r,4 (**ხანმ.**); **ხ**უმჯობეს არს შენდა ერთთუალისაჲ შესლვად ცხოვრებასა, ვიდრე ორთა თუალთა **სხმასა** და შესლვად გეჰენიასა ცეცხლისასა, მ. 18,9 (ხანმ.); მე, ვითარცა ზეთისხილი **მსხმოჲ** სახლსა ღმრთისასა, ვესავ მე წყალობასა ღმრთისასა, ფსალმ. 51,10 და სხვ.

ქართულ **სხ-** ძირს შეესატყვისება სვანური **ცხ-** (<***სხ-**; შდრ.: ქართ. **სხალ-** : სვან. ი-**ცხ**. მნიშვნელობათა განსხვავებისათვის იხ. ქართ. **ცენ-** (აღმო-**ცენ**-ებ-ა : სვან. **შჳნ-/შნ-** ლი-**შნ**-ე «მოსხმა»; მა-**შჳნ** «ნაყოფი»).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1931, §41).

***სხ-**

მეგრ. **სხ-** **სხ**-უნ-უ-ა/**სხ**-უნ-აფ-ა «არჩევა; გამორჩევა»; დო-**სხ**-უნ-უ «დაარჩია»; ი-**სხ**-უნ-უ «ირჩია»; უ-**სხ**-უნ-უ «ურჩევნია»; მა-**სხ**-უნ-ალ-ი «დამრჩევი; მრჩეველი» ...

ლაზ. **ცხ-/მცხ-** ო-**ცხ**-ონ-უ «არჩევა; გარჩევა»; ფ-**ცხ**-უნ-უმ «ვარჩევ»; დო-ფ-**ცხ**-უნ-უმ-თ «დავარჩევთ»; **ცხ**-უნ-ა-ს-ინონ «აირჩიოს»; **ცხ**-უნ-უპ-ტ-უ «არჩევდა»; ნ-ა-**მცხ**-ვ-ე-რე-ნ «მოსწონს» ...

სვან. **ცხ-** მ-ი-**ცხ**-ა «მირჩევნია»; ხ-ო-**ცხ**-ა «ურჩევნია»; ӓნ-**ცხ**-ჷნ-ე «აირჩია»; ӓნ-**ცხ**-ჷნ-ა-ს «აირჩიოს» ...

მეგრული **სხ-**, ლაზური **ცხ-** (<**სხ-** აფრიკატიზაციის შედეგად; **მცხ-** <**ცხ მ-**ს განვითარების გზით) და სვანური **ცხ-** (<***სხ-** აფრიკატიზაციის შედეგად; შდრ.: ქართ. **სხალ-** : სვან. ი-**ცხ**).

მეგრული და ლაზური ფორმები არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 387); სვანური ექვივალენტი დაძებნა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24; შდრ.: ქობალავა 1958, 73; კარტოზია 1979, 74).

***სხეპ-/სხიპ-**

ქართ. **სხეპ-/სხიპ-** **სხეპ**-ავ-ს; **სხიპ**-ა; **სხეპ**-ვ-ა; მ-**სხეპ**-ვ-ელ-ი ...
მეგრ. **სხიპ-** **სხიპ**-უ-ა «სხეპვა»
ლაზ. **ცხოპ-** ო-**ცხოპ**-უ «სხლვა»

გვხვდება ძველ ქართულში: პოოს **მსხეპველი** ლეღუსულელისაჲ, A-92 354; არა ვიყავ მე წინაწარმეტყუელ, არცა ძჱ წინაწარმეტყუელისაჲ, არამედ მწყემსი ვიყავ და **ვსხეპდ** ლეღუსულელსა, ამოსია 7,14 J.

ქართულ **სხეპ-/სხიპ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სხიპ-** და ლაზური **ცხოპ-**.

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 229); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***სხეპ-/სხიპ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1988, 20; Klimov 1998, 170).

***სხერპ-/სხირპ-**

ქართ. **სხირპ-** გან-**სხირპ**-ვ-ა «გაკვრა»; გან-**სხირპ**-ეს ...
მეგრ. **რსხიპ-** გო-**რსხიპ**-უ-ა «გაკვრა; მოჭერა»; ი-**რსხიპ**-უნ-ს «უჭერს» ...
სვან. **ცხეპ-/ცხიპ-** ხ-ა-**ცხიპ** «არტყია»; ხ-ე-**ცხპ**-ი «შემოერტყმის; ერტყმება»; ხ-ე-**ცხეპ**-ი «id.» (ლნტ.) ...

დასტურდება ძველ ქართულში: **განსხირპეს** ჯუარსა მას ზედა ძელისასა იგი, რომელმანცა ზეცად აღიყვანნა, მამ. სწავლ. 180,25; უბრძანა ძელსა ზედა **განსხირპვაჲ** მათი, H-341 479; ფრიად სახარულევან იყვნეს იგინი, რაჟამს გუერდნი მათნი **განსხირპვულ** იყვნეს და იხუეტებოდეს, სინ. მრავალთ. 258,9-10.

ქართულ **სხერპ-/სხირპ** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რსხიპ-** (<***სხირპ-** მეტათეზისის შედეგად) და სვანური **ცხეპ-/ცხიპ-** (სვანურში ***სხ>ცხ**; შდრ.: ქართ. **სხალ-** : სვან. **იცხ**).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ბ. გიგინეიშვილმა (გიგინეიშვილი 1984, 39-40); მეგრული ექვივალენტი ჰ. ფენრიხმა გამოავლინა (Fähnrich 1985, 27).

***სხჳან-**

ქართ. **სხუენ- სხუენ**-ი; **სხვენ**-ი (ახ. ქართ.)
მეგრ. **ცხვენ-/ცხვენდ-/ცხვინ-/ცხვინდ-** **ცხვენ**-ი/**ცხვენდ**-ი/**ცხვინ**-ი/**ცხვინდ**-ი «სხვენი»
ლაზ. **ცხონ-/ნცხონ-** ო-**ცხონ**-ე/ო-**ნცხონ**-ე «ჭერი»

გვხვდება მცხეთის ბიბლიაში: აღიყვანნა იგინი **სჭუენად**, ისო ნავე 2,6. **სჭუენად** გადამწერის შეცდომაა. უნდა იყოს: «**სხუენად** (შდრ.: **სხუენი** სართულში შესანახავი», სულხან-საბა).

ქართული **სხუენ-**, როგორც ლაზურთან შედარება მოწმობს, მიღებულია ***სხუან-** ფორმისაგან უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199).

***სხუან-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ცხონ-** (**სხ**>**ცხ**, შდრ.: ქართ. **სხალ-** : ლაზ. **ცხულ-**; იხ. ჟღენტი 1953, 95. **ნცხონ-**<**ცხონ- ნ**-ს განვითარების შედეგად; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და მეგრული **ცხვენ-**/ **ცხვენდ-**/**ცხვინ-**/**ცხვინდ-** (**ცხვენ-**<**ცხონ-** უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160 და შმდგ. **ე/ი** მონაცვლეობა პოზიციურია, იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128. ძნელია მეგრულ ფორმებში **დ**-ს ახსნა).

სვანური **ცხუენ** ქართულიდან უნდა იყოს ნასესხები (Schmidt 1962, 133).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1910, 215); მეგრული ექვივალენტი დაძებნა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 171-172). მანვე აღადგინა ***სხუ̂ენ-** არქეტიპი (იქვე).

***სხუ̂ეპ-**

ქართ. **სხვეპ-** გამო-**სხვეპ**-ა «გამოხტომა; გამოჭრა»; გამო-ვ-**სხვეპ**-ი «გამოვხტი; გამოვიჭერი» ...

მეგრ. **სხაპ- სხაპ**-ავ-ი/**სხაპ**-უ-ა «ხტომა; ცეკვა»; ფ-**სხაპ**-უნ-ქ «ვხტი; ვცეკვავ»; ბ-**სხაპ**-ი «ვიცეკვე» ...

სვან. **ცხეპ-**/**ცხაპ- ცხეპ-**/**ცხაპ-** «ხტომა»

**სხვეპ-** დასტურდება ქართული ენის ფშაურ დიალექტში: «პეპელად გარდაქცეული **გამოვსხვეპ** მიწის ზღუდესა» (ი. ქეშიკაშვილზე მითითებით ეს ნიმუში დამოწმებული აქვს ალ. ღლონტს, იხ. ღლონტი 1974, 126).

ქართულ **სხვეპ-** ძირს შეესატყვისება მეგრ. **სხაპ-** და სვან. **ცხეპ-**/ **ცხაპ-** (<***სხეპ-**/**სხაპ-** აფრიკატიზაციის შედეგად; შდრ.: ქართ. **სხალ-** : სვან. ი-**ცხ**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24); სვანური ექვივალენტი ი. ტესტე-

ლეცმა გამოავლინა (იხ. Klimov 1998, 170). გ. კლიმოვი და ი. ტესტელეცი ამ ფორმას ***სხეპ-/სხიპ-** არქეტიპს უკავშირებენ.

***სხჳერტ-**

ქართ. **სხუერტ-** **სხუერტ**-ა «მოგლეჯა; მოკაფვა; გასხეპა»

მეგრ. **ცხოტ-/ცხონტ-** ფ-**ცხოტ**-გნ-ქ «ვკაფავ»; **ცხოტ**-უ-ა/**ცხონტ**-უ-ა «ჩამოკაფვა»; გილა-**ცხონტ**-ილ-ი «ჩამოკაფული» ...

ლაზ. **ცხოტ-/ნცხოტ-** ო-**ნცხოტ**-უ «გადაბელვა (ხისა); **ცხოტ**-უფ-ს «ჰგლეჯს»; ჯა ქა-ვო-ფ-**ცხოტ**-უფ-თ «ხეს გადავბელავთ» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ვითარ თანაწარჰვიდოდა იგი ყანობირსა შაფათსა შინა, და მოწაფეთა მისთა იწყეს სლვასა შინა მათსა **სხუერტად** თავისა, მრკ. 2,23 C; პოვნიან თავისა მკრებელნი და **მსხუერტელნი** ყანობირისა მათისანი, გობრ. 177,10 და სხვ.

ქართული **სხუერტ-** ძირის შესატყვისები უნდა იყოს მეგრული **ცხოტ-/ ცხონტ-** და ლაზური **ცხოტ-/ნცხონტ-** (მეგრულსა და ლაზურში **ს**>**ც**, ამ პროცესის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 156; **ნ** განვითარებულია, წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98. ქართ. **რ**-ს შესატყვისი მეგრულსა და ლაზურში არ ჩანს). ხმოვანთა შორის შესატყვისობათა დარღვევა გარკვეული დაბრკოლებაა ამ ძირთა დაკავშირებისათვის.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის ***სხჳერტ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 167; Klimov 1998, 171, სადაც აღდგენილია ***სხჳე(რ)ტ-**).

***სხლ-**

ქართ. **სხლ-** **სხლ**-ეტ-ა; **სხლ**-იტ-ა; მო-**სხლ**-ტ-ა; მ-**სხლეტ**-არ-ე/მ-**სხლეტ**-არ-ი; ნა-**სხლ**-ეტ-ი ...

მეგრ. **სხილ-/ცხილ-/სხირ-/ცხირ-** **სხილ**-ატ-უნ-ს/**ცხილ**-ატ-უნ-ს «სხლეტს»; **სხირ**-ტ-უ/**ცხირ**-ტ-უ «სხლტება»; **ცხილ**-ატ-უ-ა/**ცხილ**-იტ-უ-ა «სხლეტა; ფეხის დაცდენა»; ქეგლა-**ცხირტ**-უ «დასხლტა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: უკუეთუ კულა **მოსხლტეს** გონებაჲ კეთილსა მისგან წურთისა, A-1104 258v,9-11; წყალი ბუნებით მდინარე არს და **მსხლეტარ** სიმაღლისაგან, ექუს. დღეთ. (აბ.) 43,2-3; მუჭლი მრგუალ არს და **მსხლეტარე** და დაჭსნილ და მძრწოლარე, ექუს. დღეთ. (აბ.) 132,10.

ქართულ **სხლ-ეტ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სხილ-ატ-/ცხილ-ატ-** (**სხ>ცხ**; ამ პროცესის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 156); ხოლო ქართულ **სხლ-ტ-** (<***სხლ̥-ტ-**) ფუძეს შეესატყვისება მეგრული **სხირ-ტ-/ცხირ-ტ-** ფუძე.

ლაზურში ამ ძირის კანონზომიერი შესატყვისი არ ჩანს (შდრ.: ЭСКЯ, 167). რთულია მიმართება სვანურ **ცხულ-** («სხლეტა; სრიალი») ძირთან.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ქობალავამ (ქობალავა 1958, 70; იხ. აგრეთვე გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 134; 188; ЭСКЯ, 167). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***სხლ-ეტ-/სხლ-იტ-/სხლ̥-ტ-** (ЭСКЯ, 167) და ***სხლ-ეტ-/სხლ-ტ-** (Klimov 1998, 171) არქეტიპები.

***სხმარტლ-**

ქართ. **სხმარტლ-/ზღმარტლ-** **სხმარტლ-ი/ზღმარტლ-ი**

მეგრ. **ცხუმუტურ-/ცხუმუტურ-/ცქიმუნტურ-** **ცხუმუტურ-ი/ ცხუმუტურ-ი/ცქიმუნტურ-ი** «სხმარტლი»

ლაზ. **ცხიმუნტურ-/ცქირმუნტურ-/სკილიმუნტრ-** **ცხიმუნტურ-ი/ცქირმუნტურ-ი /სკილიმუნტრ-ი** «სხმარტლი»

ქართველურ ენებში ამ ძირმა მოგვცა უჩვეულოდ მრავალი ვარიანტი (როგორც ჩანს, ამ მოვლენის საფუძველი ძირის ექსპრესიულობა უნდა იყოს). საყურადღებოა, რომ სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება **ზმარტლ-** ფორმა. ძნელი სათქმელია, იგი თავდაპირველი (უკანაენისმიერი თანხმოვნის უქონელი) ვარიანტია, თუ გვიანდელი ფორმაა.

ქართულ **სხმარტლ-** (<***სხმარტლ̥-**) ფორმას შეესატყვისება მეგრული **ცხუმუნტურ-** და ლაზური **ცხიმუნტურ-** (მეგრულსა და ლაზურში **სხ>ცხ**; ამ პროცესის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 156. შესატყვისობისათვის საერთოქართველური ***რ̥** : ქართ. **რ** : მეგრ. **ურ** : ლაზ. **ურ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94-104; **რტ>ნტ** ასიმილაციით, იხ. ჟღენტი 1953, 123; პირველ მარცვალში განვითარებულია მეგრულში **უ**, ხოლო ლაზურში — **ი**). მეგრულის სხვა ვარიანტებს, ჩანს, საფუძვლად **ცხუმუნტურ-** უძევს, ხოლო ლაზურისას — **ცხიმუნტურ-**.

სვანური **ჟუნტუ/ჟუნტუ̂/ჟუნტ** («სხმარტლი»), გ. კლიმოვის აზრით, ამავე მასალას უკავშირდება (Климов 1960, 25; ЭСКЯ, 168; Klimov 1998, 171). მნიშვნელობისა იგივეობისა და ფორმის მსგავსების მიუხედავად, ეს დაკავშირება ზოგ არსებითი ხასიათის დაბრკოლებას აწყდება.

მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1936, 827-828). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***სხმარტლ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 168; შდრ.: Klimov 1998, 171).

***სხოპ-**

მეგრ. **სხუპ-** **სხუპ**-უ-ა «მოხვევა; ჩახუტება»

სვან. **ცხორპ-** ლი-**ცხორპ**-ე «მოხვევა»; ხ-ე-**ცხორპ**-ი «ეხვევა»; ეთ-**ცხორპ**-ალ «მოეხვია» ...

მეგრული **სხუპ-** და სვანური **ცხორპ-** (***სხ**>**ცხ**, შდრ.: ქართ. **სხ**ალ- : სვან. ი**ცხ**; **რ** განვითარებული ჩანს).

ქართულსა და ლაზურში შესატყვისი ძირი არ ჩანს (შდრ.: ЭСКЯ, 167; Klimov 1998, 170).

მასალა გ. კლიმოვმა შეაპირისპირა (ЭСКЯ, 167).

# $ს_1$

**$*ს_1$-**

ქართ. **ს-** ე-**ს**-ე; ე-**ს**-რე; ი-**ს**-ი ...

მეგრ. **შ-** ა-**შ**-ი/თა-**შ**-ი/ა-თა-**შ**-ი «ასე»; ე-**შ**-ი/თე-**შ**-ი/ე-თე-**შ**-ი «ისე» ...

ლაზ. **შ-** ჰა-**შ**-ო/ა-**შ**-ო «ასე»; ჰე-**შ**-ო/ე-**შ**-ო «ისე» ...

სვან. **შ-** ე-**შ**-ი «მაინც; ისეც»

დასტურდება ქართული ენის უძველეს წერილობით ძეგლებში: ყავ **ესე**, მ. 8,9 (ხანმ.); **ესენი** რაჲ წარვიდეს, მ. 11,7 (ხანმ.); **ესრეთ** ხილოცევდით, მ. 6,9 (ხანმ.); **ესოდენ** ხიყო, ი. 21,11 (ხანმ.) და სხვ.

ქართული **ს-** ძირის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **შ-**, ლაზური **შ-** და სვანური **შ-**.

ქართველურ ენათა მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 226). **$*ს_1$-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 173).

**$*ს_1$ar-/$ს_1$r-**

ქართ. **სარ-/სრ-** მო-ვ-**სარ**; მო-**სრ**-ვ-ა ...

მეგრ. **შირ-/შგრ-** ეკო-**შირ**-უ «ამოწყვიტა»; დ-ი-**შირ**-უ «დაილია; დასრულდა» ...

ლაზ. **შირ-** ფ-**შირ**-აფ «ვცვეთ»; დო-ფ-**შირ**-ი «გავცვითე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: უკუეთუ მოვიდეს ესავ ბანაკსა მას ერთსა და **მოსრას** იგი, მეორე იგი განერეს, შესაქმ. 32,9 O; თანაწარჰჴდეს უფალი კარსა მას და არა უტეოს **მომსრველი** იგი შესლვად სახლსა მას თქუენსა **მოსრვად**, გამოსლვ. 12,23 O; მოაკლდა სულსა ჩემსა **მოსრვულთა** ზედა, იერ. 4,31 J; **მოსრულთა** O და სხვ.

ქართულ **სრ-** (<***სარ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **შირ-** და ლაზური **შირ-** (მეგრულსა და ლაზურში ი ანაპტიქსური ხმოვანია).

მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 365-366). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***სრ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 177; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 280; Klimov 1998, 178).

***სერ-**

ქართ. **სრ-** სა-**სრ**-ევ-ი «სალესი ქვა»

სვან. **შჳრ-** ლი-**შჳრ**-ე «ლესვა»; ქა ი-**შჳრ**-ე «გაილესავს»; ლგ-**შჳრ**-ე «გალესილი»; ა-**შჳრ**-ე «ლესავს»; ჟ'-ან-**შჳრ**-ე «გალესა»; ლა-**შჳრ** «სალესი» ...

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება **სასრევ-** სიტყვა, რომელიც ასეა განმარტებული: «ქვა მახჳლთ აღმლესველი». ეს სიტყვა მოხეურ დიალექტშიცაა შემონახული, სადაც იგი ამავე მნიშვნელობით იხმარება.

**სა-სრ-ევ-** მიმღეობაა, იგი შეიცავს **სრ-** ძირს და **სა-** **-ევ** ცირკუმფიქსს.

ქართული **სრ-** (<***სერ-**) ძირის შესატყვისია სვანური **შჳრ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 281).

***სჳ-**

ქართ. **სუ-/სჳ-** ვ-**სუ**-ამ; შე-ვ-**სუ**; **სუ**-თ «დალიეთ»; **სუ**-მ-ა ...

მეგრ. **შუ-/შვ-** ბ-**შუ**-ნ-ქ «ვსვამ»; გე-ბ-**შვ**-ი «დავლიე»; მა-**შუ**-მ-არ-ი «მსმელი»; **შუ**-მ-ილ-ი «მთვრალი»; **შუ**-მ-უ-ა/**შუ**-მ-აფ-ა «სმა»; ო-**შუ**-მ-ალ-ი «სასმელი» ...

ლაზ. **შუ-/შვ-** ფ-**შუ**-მ «ვსვამ»; ფ-**შვ**-ი «დავლიე»; ო-**შვ**-აფ-უ «დაალევინა»; **შუ**-მ-ერ-ი «მთვრალი»; ო-**შუ**-მ-უ «სმა»; ო-**შუ**-მ-ონ-ი «სასმელი»; **შვ**-ერ-ი «დალეული» ...

სვან. **შჵ-/შ-** ლო-ხუ-**შ** «დავლიე»; ლა-ხჵ-**შ** «დალიე»; ლა-ლგ-**შ** «დალია»; ლა-ლგ-**შ**-ა-ს «დალიოს»; მ-ი-**შჵ**-ა «დამილევია»; ნა-**შჵ** «ნასვამი» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: რაჲსათჳს მეზუერეთა და ცოდვილთა თანა ხჭამთ და **ხსუამთ**, მრკ. 2,16 (ჰაემ.); იწყოს ცემად მისთანათა მათ მონათა, და ჭამდეს და **სუმიდეს**, მ. 24,49 (ხანმ.); თევზნი იგი მდინარისანი მოწყდენ და დაყროლდეს მდინარე იგი და ვერ ეძლოს მეგჳპტელთა მათ **სუმად**, გამოსლვ. 7,18 O და სხვ.

**სუ-** ძირისაგან ძველ და ახალ ქართულში მრავალი ფუძე იწარმოება: **მო-სუ-მ-ურ**-ი, **მ-სუ-მ-ელ**-ი, **სა-სმ-ურ**-ი, **სა-სუ-მ-ელ**-ი, **სუ-ამ-ად**-ი და სხვ.

ქართულ **სუ-/სჵ-** (<***სჳუ-/სჳჵ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შუ-/შვ-**, ლაზური **შუ-/შვ-** და სვანური **შჵ-** (**შ-<შჵ**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 78); სვანურის მასალა მოიხმო ვ. თოფურიამ (თოფურია 1926, 202); ლაზური ექვივალენტი არნ. ჩიქობავამ გამოავლინა (ჩიქობავა 1938, 360). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***სჳჵ-** (ЭСКЯ, 173; Klimov 1998, 179), ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***(ს)ა-სჳჵმ-ელ-** და ***სჳჵ-ამ-/სჳჵ-მ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 170; 172; Klimov 1998, 175; 179).

***სჳჵ-**

ქართ. **სუ-** გან-**სუ**-ენ-ებ-ა; გან-**სუ**-ენ-ებ-ულ-ი «მოსვენებული» ...

მეგრ. **შვ-/სვ-** **სვ**-ანჯ-ი «მოსვენება; დასვენება»; მო-**შვ**-ან-დ-ა/**სვ**-ანჯ-აფ-ა «მოსვენება»; ვ-ო-**სვ**-ანჯ-უ-ან-ქ «ვასვენებ ვისმე» ...

ლაზ. **შვ-** დო-ბ-ი-**შვ**-ან-ა-შ-ა «ჩემი სუნთქვისას»; მო-ბ-ი-**შვ**-აჯ-ამ «ვისვენებ»; მო-ბ-ი-**შვ**-აჯ-ი «დავისვენე»; მო-**შვ**-აჯ-ინ-ონ-ი «გზაზე დასასვენებელი ადგილი»; არ **შვ**-აჯ-ის «უცებ» ...

სვან. **შჵ-** ლი-**შჵ**-ემ «დასვენება»; ხჵ-ი-**შჵ**-ემ «ვისვენებ»; ან-**შჵ**-ემ «დაისვენა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მე **განგისუენო** თქუენ, მ. 11,28 (ხანმ.); ჰპოოთ **განსუენებაჲ** სულთა თქუენთაჲ, მ. 11,29 (ხანმ.); იტყოდა უფალი: შაბათი **განსუენებისაჲ** არს უფლისაჲ წმიდაჲ ხვალე, გამოსლვ. 16,23 O; იხილა იგი წიაღთა მამისათა **განსუენებული**, კლარჯ. მრავალთ. 364,22-23 და სხვ.

ქართულ **სუ-** (<***სჷ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შვ-**, ლაზური **შვ-** და სვანური **შჷ-**.

ქართული **სუ-ენ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **შვ-ანდ-** (**სვ-ა-ნჯ-** <**შვ-ანჯ-** რეგრესული დისიმილაციისა და **ჯ**-ს დეზაფრიკატიზაციის გზით; იხ. როგავა 1947, 352-353), ლაზური **შვ-ან-/შვ-აჯ-** და სვანური **შჷ-ემ-** ფუძეები.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირეს ვ. თოფურიამ (თოფურია 1926, 204), არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 147-148), გ. მაჭავარიანმა და გ. კლიმოვმა (იხ. ЭСКЯ, 174, 178). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***სჷ-ენ-**, ***სჷ-ერ-**, ***სჷრ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 174; 178; Klimov 1998, 179-180).

***სჷან-**

ქართ. **სუან-** **სუან**-ი; **სვან**-ეთ-ი

მეგრ. **შონ-** **შონ**-ი «სვანი; სვანეთი»; **შონ**-ურ-ი «სვანური; ვაზის ჯიში» ...

სვან. **შუან-/შნ-** მუ-**შჷა̈ნ** «სვანი»; **შჷან**-ა̈რ «სვანები»; ლუ-**შნ**-უ «სვანური»; **შჷა̈ნ** «სვანეთი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: წარიყვანეს ხუცესი ანასტასიოს ციხესა **სუანთა** სოფლისასა, დიდი სჳნაქს. 526,10-11; მე, ცოდვილმან გრიგოლ **სუანმან**, შემოვსწირე ყოვლადწმიდასა პორტისა ღნრთისმშობელსა, Jer.-130 259r (ანდერძი).

ქართულ **სუან-** (<***სჷან-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შონ-** (არის გვარიც: **შონ-ია**, შდრ.: **სვან-ი-ძე, სვან-ი-შვილ-ი**) და სვანური **შჷან-/შნ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, VI); სვანური ექვივალენტი ს. ჯანაშიამ გამოავლინა (ჯანაშია 1959, 2). ***სჷან-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 174).

***სჷელ-**

ქართ. **სუელ-** **სუელ**-ი; **სველ**-ი «შრატი»

სვან. **შჷელ-** **შჷელ** «შრატი»

დასტურდება ძველ ქართულში: არარას მიიღებს წუელისაგან — სძითგან ვიდრე **სუწლადმდე**, A-689 216r,9-10b.

გვხვდება ქართული ენის ზოგიერთ დიალექტში (იმერული, გურული, ლეჩხუმური, იხ. ღლონტი 1975, 102).

ქართულ **სველ-** (<***სჷელ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **შჷელ-** (კ. ჰ. შმიდტი სვანურ ძირს უკავშირებს **სუ-ელ-** (<**სოვ-ელ-**) ფუძეს, იხ. Schmidt 1962, 131).

მეგრული და ლაზური შესატყვისები გამოვლენილი არ არის.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1970, 234).

***სჷლეპ-/სჷლიპ-**

ქართ. **სვლეპ-/სვლიპ-** **სვლეპ-**ა; **სვლეპ-**ს; შე-**სვლიპ-**ა ...

მეგრ. **შლიპ-** **შლიპ-**უ-ა «სვლეპა»; **შლიპ-**უნ-ს «სვლეპს»; ნო-**შლიპ-**უ-ე «უსვლეპია»

ლაზ. **შლიპ-** ო-**შლიპ-**უ «სვლეპა»

სულხან-საბას განმარტებით: «**სვლეპა** ძაღლთაგან წვნის სმა».

ქართულ **სვლიპ-** (<***სჷლიპ-**) ფორმას შეესატყვისება მეგრული **შლიპ-** (<***შჷლიპ-**) და ლაზ. **შლიპ-** (<***შჷლიპ-**).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***სჷლ-ეპ-/სჷლ-იპ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1988, 159; Klimov 1988, 20; Klimov 1998, 180).

***სთუმ-**

ქართ. **სთუმ-** სა-**სთუმ-**ალ-ი

სვან. **შდიმ-** **შდიმ** «ყური»

სულხან-საბას ლექსიკონში გვაქვს: «**სასთუმალი** თავსადები ფიცარი».

ქართული **სთუმ-** (<***სთუმ-**) ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **შდიმ-** (<***შდჳმ**<***შდუმ**). თუ ეს დაკავშირება სწორია, მაშინ ქართული **სა-სთუმ-ალ-ი** ეტიმოლოგიურად ნიშნავს «საყურეს» (შდრ.: რუს. подушка : ухо).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ე. ოსიძემ (ოსიძე 1987, 34-38).

***სჲჷ-**

ქართ. **სივ-** გან-**სივ-**ნ-ა «გასივდა»; გან-**სივ-**ებ-ა; და-**სივ-**ებ-ულ-ი ...

სვან- **შიჷ-/ში-** ლი-**ში-**ე «გასივება»; მჷ-**შიჷ/**მჷ-**ში** «გასივებული»; ნა-**ში** «სიმსივნე»; ი-**შრ** «სივდება» ...

გვხვდება ძველ ქართულში: **განსივნა** და განსთქდა შოვრის, საქმ. მოციქ. 1,18; შევიდეს წყალი ესე დაწყეული მუცელსა შენსა **განსივებად** მუცლისა, რიცხუთა 5,22 (გელ.); აღმოავსებედ უპესა და მუცელსა თჳსსა და **განსივებულნი** კუნესიედ, სინ. მრავალთ. 110,18-19; დაუცხრომელად შრომათა მათ გამო **დაუსივდეს** ფერჴნი მისნი და თხრამლი აღმოსდიოდა ადგიდ-ადგილდ, შუშ. 15,3-4; პოვა იგი შამბსა მას შინა დაწერტილი და **დასივებული** მუმლთაგან, A-1105 248v და სხვ.

ქართულ **სივ-** (<***სჲჳ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **შიჳ-** (**ში**-<**შიჳ**-).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1926, 204). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***სჲ-** (ЭСКЯ, 177) და ***სჲ(ჳ)-** (Klimov 1998, 180) არქეტიპები.

***სჲჳ-**

ქართ. **სივ-** **სივ**-ილ-ი «მაღალი, წვრილი ხმის გამოცემა»; **სივ**-ი-ს; ი-**სივ**-ლ-ა ...

ლაზ. **ში-** **ში** «შხუილი»

სულხან-საბას განმარტებით, «**სივილი** გველის სისინი».

ქართულ **სივ-** (<***სჲჳ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ში** (<***შიჳ-**).

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1980b, 73). ძირის სიმბოლური ხასიათი სადავო არ უნდა იყოს (იხ. Klimov 1998, 180).

***სჲმ-**

ქართ. **სიმ-** **სიმ**-ურ-ი «მღვრიე წყალი»

მეგრ. **შიმ-** **შიმ**-ე «სველი; სისველე»

ხევსურულში, ხატის ენაში, გვხვდება **სიმ**-ურ-, რომელსაც შესაძლოა შეესატყვისებოდეს მეგრული **შიმ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 43).

***სჲნ-**

ქართ. **სინ-** გა-**სი-სინ**-ებ-ა «ძლიერ გაძღომა»; გა-**სი-სინ**-ებ-ულ-ი «ძლიერ გამძღარი» ...

მეგრ. **შინ-** ვ-ო-**შინ**-უ-ან-ქ «ვასივებ»; ვ-**შინ**-დ-გქ «ვსივდები»; **შინ**-აფ-ა «გასივება»; გო-**ში-შინ**-აფ-ა «ძლიერ გაძღომა»; ო-**შინ**-აფ-ალ-ი «გასასივებელი» ...

ქართული **სი-სინ-** რედუპლიცირებული ფუძეა. იგი **სინ-** ძირის გაორკეცების გზით არის მიღებული.

ქართულ **სინ-** (<***სრნ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შინ-**. ქართული **სი-სინ-** ფუძის შესატყვისია მეგრული **ში-შინ-** (<***შინ-შინ-**).

ქართული **სი-სინ-** და მეგრული **ში-შინ-** ერთმანეთს შეუდარა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 357). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***სრსრნ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 177; შდრ.: Klimov 1998, 180-181).

***სლოკ-**

ქართ. **სლოკ-/სლუკ-** **სლოკ**-ინ-ი; **სლუკ**-უნ-ი ...

მეგრ. **შიკ-** ფ-**შიკ**-ინ-ც «ვასლოკინებ»; **შიკ**-ინ-ი «სლოკინი»; ფ-**შიკ**-ინ-ი «ვასლოკინე»; მა-**შიკ**-ინ-ალ-ი «დამსლოკინებელი» ...

ლაზ. **შიკ-** **შიკ**-ინ-ი «სლოკინი»; მ-ა-**შიკ**-ინ-ე-ნ «მასლოკინებს»; გ-ა-**შიკ**-ინ-ე-ნ «გასლოკინებს»; ა-**შიკ**-ინ-ე-ნ «ასლოკინებს»; **შიკ**-ინ-ერ-**შიკ**-ინ-ერ-ი «სლოკინ-სლოკინით» ...

სულხან-საბას ლექსიკონში ვკითხულობთ: «**სლუკ-სლუკი** არს გულამოსკვნილისაგან სულდაუღებლად ტირილი». ცხადია, **სლუკ-სლუკ**-ი რედუპლიცირებული ფუძეა. ამავე ლექსიკონში გვხვდება აგრეთვე **სლოკინ**-ი.

ქართული **სლოკ-/სლუკ-** (<***სლოკ-/სლუკ-**) ძირის შესატყვისებია მეგრული **შიკ-** და ლაზური **შიკ-**. ამ ძირის ექსპრესიული ხასიათით უნდა აიხსნას ზოგი გადახვევა ( **ქართ. ო/უ** : **მეგრ. ი** : **ლაზ. ი**; **ლ** თანხმოვნის რეფლექსთა უქონლობა მეგრულსა და ლაზურში; იხ. ЭСКЯ, 177).

სვანური **შდუკუნ-/შტუკუნ-** ძირის სხვა ქართველურ ენათა მასალასთან მიმართება არ არის ცხადი (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე, 285; Klimov 1998, 181; შდრ.: ЭСКЯ, 177).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 364). გ. კლიმოვი ადრე ***სლოკ-** არქეტიპს აღადგენდა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის (ЭСКЯ, 177; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე, 285; Klimov 1998, 181).

***სოჳ-**

ქართ. **სოვ-** **სოვ**-ელ-ი; და-**სოვ**-ლ-ებ-ა; შე-**სოვ**-ლ-ებ-ა; და-**სოვ**-ლ-ებ-ულ-ი ...

მეგრ. **შგ-/შო- შგ** «სველი»; ვ-**შო**-ლ-გნ-ქ «ვასველებ»; დო-ვ-**შო**-ლ-ი «დავასველე»; **შო**-ლ-უ-ა/დო-**შო**-ლ-უ-ა «დასველება»; **შო**-ლ-ირ-ი «დასველებული» ...

ლაზ. **შო-/შუ-** ფ-**შო**-ლ-უფ «ვასველებ»; დო-ფ-**შო**-ლ-ი «დავასველე»; **შო**-ლ-ერ-ი «სველი»; დო-ფ-**შუ**-ვ-უმ «ვასველებ»; დო-ფ-**შუ**-ვ-ი «დავასველე»; ო-**შუ**-ვ-უ «დასველება»; ო-**შუ**-ვ-ონ-ი «დასასველებელი» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **დაასოვლნეს** ფერჴნი თჳსნი ზეთითა, მოსეს კურთხ. განმ. 190,13; **დაასოლვნეს** ფერჴნი ზეთითა, შატბ. კრებ. 139r,9-10a; სამოსელსა ხოლო **დასოვლებაჲ** სისხლითა არა ჰგონიენ, იქვე 94r,20-21; ვითარცა სამოსელი სისხლითა **დასოვლებული** და შეღებულ არნ, შატბ. კრებ. 94r,17-18; რაჲთა **შეისოვლნენ** ფერჴნი შენნი სისხლითა, და ენანი ძაღლთა შენთანი — სისხლითა მტერთა მისთაჲთა, ფსალმ. 67,24 AD და სხვ.

ქართულ **სოვ-ელ-** (<***სოვ-ელ-**) ფუძეს კანონზომიერად შეესა-ტყვისება მეგრული **შგ** (<***შუ**<***შუ-უ**<***შო-უ**; შესატყვისობა ქართ. **-ელ** : მეგრ. **-უ** : ლაზ. **უ** კანონზომიერია; იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-89; **ო** გადავიდა **უ**-ში **უ**-ს გავლენით; ამ მოვლენის შესახებ იხ. გუდავა 1960, 120. **უ** შემდგომში დისიმილაციურად დაიკარგა; **შგ**<***შუ** პროცესი აშკარად მეორეულია) და ლაზური **შუ-ვ-** (შემონახულია ნასახელარ **ა-შუ-ვ-უ** («დაუსველდა») ზმნაში.

ქართულ **სოვ-ლ-** (<**სოჳ-ლ-**) შეკუმშულ ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შო-ლ-** (<***შოჳ-ლ-**) და ლაზური **შო-ლ-** (<***შოჳ-ლ-**) ფუძეები (სარჯველაძე 1970, 233-234; შდრ.: ჩიქობავა 1938, 362; გამყრელიძე 1959, 17; Schmidt 1962, 131-138; ЭСКЯ, 174 და სხვ.).

ქართული და მეგრული ენების მასალა პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII; 114); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 362). გ. კლიმოვი ადრე ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგენდა ***სჳ-ელ-** არქეტიპს (ЭСКЯ, 174; შდრ.: სარჯველაძე 1970, 234; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 286), ბოლო ხანს კი — ***სოჳ-**, ***სოჳ-ელ-**, ***სოჳლ-** არქეტიპებს (Klimov 1998, 182).

***სტჳ-**

ქართ. **სტუ-** ნე-**სტუ** «ძარღვი; ნესტო; საყვირი»; ნე-**სტუ**-ფერდ-ი «ფილტვი»

მეგრ. **შვიტ-** მი-**შვიტ**-ია «ცხვირი»

სვან. **შტ-** ნე-**შტ**-რ-ა̈ლ «ნესტოები»

გვხვდება ძველ ქართულში: რბიოდის გუნდი წმიდათა ანგელოზთაჲ და **მენესტუენი** სცემდენ **ნესტუსა**, მამ. სწავლ. 92,31; დამძიმდა ღუაწლი იგი საულის ზედა და პოეს მოისართა და წყლეს ძლიერად, რამეთუ ჰკრნეს გულისეზოსა და **ნესტუსა** მიუწიეს, I მეფ. 31,3 J; მო-ვინმე-ირთხა ერთმან მეისართაგანმან და ჰსცა აქაბს, მეფესა ისრაჱლისასა, შორის **ნესტუ-ფერდსა** და მკერდსა, III მეფ. 22,34 O და სხვ.

ქართულ **სტუ-** (<***სტჳ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **შტ-** (<***შტჳ-**) და, შესაძლოა, მეგრული **შვიტ-** (<***შუტ**-<***შტუ-** (?)).

ქართული და სვანური ენების მასალა გ. დეეტერსმა შეაპირისპირა (იხ. Schmidt 1962, 128); მეგრულ ფორმაზე მიუთითა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***სტჳ-ინ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 166).

***სულ-**

ქართ. **სულ-** **სულ**-ი «სული; სუნი; ქარი ...»

მეგრ. **შურ-** **შურ**-ი «სული; სუნი»; **შურ**-ამ-ი «სუნიანი»

ლაზ. **შურ-** **შურ**-ი «სული; სუნი»; ო-**შურ**-უ «სუნვა»; ვ-ი-**შურ**-ამ «ვსუნავ»; ვ-ა-**შურ**-ეფ «ვუსუნებ»; **შურ**-ონ-ი «სუნიანი»; ჟურ-**შურ-ონ**-ი «ორსული» ...

სვან **შურ-** ლი-**შურ**-იელ «ამოოხვრა»

დასტურდება ქართული ენის უძველეს წერილობით ძეგლებში: მოხიქცა **სული** მისი და მეყსეულად აღდგა, ლ. 8,55 (ხანმ.); **სულსა** ვიდრეცა უნებნ, ქრინ, ი. 3,8 C; ამას მიწასა ვერ ეგების მარხვაჲ **სულისაგან** ხორშაკისა მაკუდინებელისა, ხანძთ. 268,30; **სული** სამოსლისა შენისაჲ, ვითარცა **სული** გუნდრუკისაჲ, იქვე 4,12 O; მოხაქუნდა, რაჲ-იგი მოხემზადა **სულნელები**, ლ. 24,11 L; სასაჲ შენი, ვითარცა ღჳნოჲ **სულნელი**, ქებ. ქებ. 7,9 O და სხვ.

**სულ-** ძირისაგან იწარმოება მრავალი ფუძე: **სულგრძელ**-ი; **სულდგმულ**-ი; **სულდაღებულ**-ი; **სულთ-თქუმა**; **სულთ-თქუმა**-ჲ; **სულთმზ-**

**რუნველობა**-ჲ; **სულთმოყუარე**-ჲ; **სულთსამზრუნველო**-ჲ; **სულ-თქუმა**; **სულ-თქუმა**-ჲ; **სულიერებრ**-ი; **სულის-ღება**-ჲ; **სულკეთილობა**-ჲ; **სულ-კურთხეულ**-ი; **სულმთქუმელ**-ი; **სულმოკლე**-ჲ; **სულმოკლება**; **სულმოკ-ლება**-ჲ; **სულმოკლექმნილ**-ი; **სულმოკლექმნილება**-ჲ; **სულმყრალ**-ი; **სულმყრალება**-ჲ; **სულმყრალობა**-ჲ; **სულმცირე**-ჲ; **სულმწარე**-ჲ; **სულ-ნელ**-ი; **სულნელება**-ჲ; **სულნელმჭმობარე**-ჲ; **სულნელ-ყუავილ**-ი; **სულ-საძნაურ**-ი; **სულუკმოუღებელ**-ი; **სულუღებელ**-ი; **სულ-ღებით**; **სულშე-ბნედილ**-ი; **სულშეზავებულ**-ი და სხვ.

ქართულ **სულ**- (<***სჳლ**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შურ**- და ლაზური **შურ**-. სხვა ქართველურ ენათა შესატყვისი უნდა იყოს სვანური **შურ**-, რომელიც შემონახულია **ლი-შურ-იჳლ** («ამოოხვრა») საწყისში, რომლის თავდაპირველი ***შულ**->**შურ**- დისიმილაციის შედეგად. ამავე ძირს უნდა უკავშირდებოდეს **ლი-შულ-ი** («ქოშინი»).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 34); ქართული და მეგრული — ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 51); სვანური ექვივალენტი ჰ. ფენრიხმა გამოავლინა (Fähnrich 1980b, 73; იხ. აგრეთვე Sardschweladse 1987). გ. კლიმოვმა ***სჳლ**- არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 178; იხ. აგრეთვე Klimov 1998, 182).

***სჳს**-

ქართ. **სუს**- ი-**სუს**-ებ-ა; გა-ი-**სუს**-ა; გა-**სუს**-ვ-ა; გა-**სუს**-ულ-ი ...

მეგრ. **შუშ**- **შუშ**-ი «ჩუმი; წყნარი; მშვიდი»

სვან **შუშ-/შშ̂**- ლი-**შშ̂**-ე «გაჩუმება»; ად-**შუშ**-ე «გააჩუმა» ...

ქართულ **სუს**- (<***სჳს**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შუშ**- და სვანური **შუშ**- (**შშ̂**-<**შუშ**- მეტათეზისის შედეგად).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36; Fähnrich 1985, 27).

***სჳყ**-

ქართ. **სუყ**- მ-**სუყ**-ე

სვან. **შყ**- ლი-ნ-**შყ**-ე «გასუქება»

სულხან-საბას ლექსიკონში **მსუყე** სიტყვასთან დაკავშირებით ნათქვამია: «ესე არს ცხიმიანი, რომელ ჭამითა კაცი მალე გაძღეს».
**მ-სუყ-ე** მიმღეობა უნდა იყოს (შდრ.: **მ-წარ-ე**; **მ-ძაღ-ე**; **მ-ჟავ-ე** და სხვ.).

ქართული **მ-სუყ-ე** ფუძის შესატყვისი შემოინახა სვანურ **ნ-შყ-** (<***მშუყ-**) ზმნურმა ფუძემ (**ნშყ-**<***მშუყ-** V – C პოზიციაში; ამ პროცესის შესახებ იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 128).

მასალა შეაპირისპირა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1961, 150; იხ. აგრეთვე Fähnrich 1987).

***სხ-**

ქართ. **სხ-** **სხ**-მ-ა; და-**სხ**-ამ-ს; და-**სხ**-ნ-ა (მან იგინი) ...

მეგრ. **შხ-** **შხ**-იმ-უ-ა/**შხ**-გმ-უ-ა «დასხმა»; ქი-მი-ო-**შხ**-გდ-ეს «შესევიან» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ორნი ჴელნი და ორნი ფერჴნი **გესხნენ** და შთახვარდე ცეცხლსა მას საუკუნესა, მ. 18,8 (ხანმ.); ძენი **მისხენ**, იაკობის წინარესახარ. 35r,4 (ხანმ.); ხუმჯობეს არს შენდა ერთთუალისაჲ შესლვად ცხოვრებასა, ვიდრე ორთა თუალთა **სხმასა** და შესლვად გეჰენიასა ცეცხლისასა, მ. 18,9 (ხანმ.); ესე არა **განხასხამს** ეშმაკთა, მ. 12,24 (ხანმ.); რაჟამს განგიტევნეს, ყოვლითურთ **განგასხნეს** **განსხმით**, გამოსლვ. 11,1 O და სხვ.

ქართულ **სხ-** (<***სხ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შხ-**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***სხ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 178).

***სხერტ-**

ქართ. **სხრტ-** **სხრტ**-ე «ღობე»

სვან. **შხäტ-/შხტ-** ლი-**შხტ**-ენ-ი «შემოღობვა»; ხ-ო-**შხტ**-ი «უღობავს»; მგ-**შხტ**-ი «დამწვნელი (ღობისა)»; ლა-**შხäტ**-თე «ღობის გასაკეთებლად» ...

გვხვდება ძველსა და საშუალ ქართულში: **შესხრტულსა** მას გუამსა კაცებისასა ელვარჱ იგი ბრწყინვალებაჲ ღმრთეებისაჲ დაეფარა და სულითა ღმრთეებისაჲთა მოგუეახლა ჩუენ, სინ. მრავალთ. 17,36-38; მსწრაფლ შევიდა ქალაქად და გარემოიზღუდა ერთკერძო **სხრტითა** და ხანდაკებითა, ქართლ. ცხოვრ. I 343,11.

ქართული **სხრტ-** (<***სხერტ-**) ძირის შესატყვისია სვანური **შხäტ-/შხტ-**.

მასალა გ. დეეტერსმა შეაპირისპირა (იხ. Schmidt 1962, 134). არქეტიპში შეიძლება ***ა** ხმოვნის აღდგენაც.

***სხ̂უა-**

ქართ. **სხუა-** **სხუა**-ჲ «მეორე; სხვა; უცხო; ერთი»

მეგრ. **შხვა-** **შხვა** «სხვა; უცხო»; **შხვა**-შ-ო «სხვისთვის»; **შხვა**-დ-ო «სხვაგან»; **შხვა**-ნერ-ი «სხვაგვარი»; **შხვა**-ფერ-ო «სხვაგვარად» ...

ლაზ. **ჩქ̂უა/ჩქვა** **ჩქ̂უა** «სხვა; დანარჩენი»; არ **ჩქვა** «კიდევ ერთხელ» ...

სვან. **ეშხუ-** **ეშხუ** «ერთი»; **უშხ̂უ**-ა̈რ-ს «ერთმანეთს»

დასტურდება ძველ ქართულში: **სხუანი** იტყოდეს, მრკ. 6,15 C; შდრ.: **რომელნიმე** DE; მოეგო, ვითარცა იგი სხუაჲ, ლ. 6,10 C; შდრ.: ვითარცა **ერთი** იგი DE და სხვ.

ქართულ **სხუა**- (<***სხ̂უა**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შხვა**, ლაზური **ჩქვა** (<***შხვა**, იხ. ჩიქობავა 1938, 246; აუსლაუტში შესატყვისობა ქართ. **ა** : მეგრ. **ა** : ლაზ. **ა** კანონზომიერია, იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25) და სვანური **ეშხუ** (<***შხ̂უა**; აუსლაუტში **ა** მოკვეცილია; თავკიდურა **ე** პროთეტული ხმოვანია).

ქართული და მეგრული ენების მონაცემები დააკავშირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 41); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 246); სვანური — ფ. ერთელიშვილმა (ერთელიშვილი 1950, 203). ***სხ̂უა**- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 178).

***სხუ-**

ქართ. **სხუ-/სხ̂უ-** გან-**სხუ**-ნ-ა; **სხუ**-ილ-ი ...

მეგრ. **შხუ-/შხვ-** **შხუ** «მსუქანი»; მა-**შხვ**-ა «სიმსხო»; **შხუ-შხუ** «მსუქან-მსუქანი»; მო-**შხვ**-ე «მომსუქნო» ...

ლაზ. **ჩხუ-/მჩხუ-** **ჩხუ/მჩხუ** «მსუქანი»; თი-**მჩხუ** «ცნობილი; საპატიო»; თოლ-ი-**მჩხუ** «თვალებფართო» ...

დასტურდება ძველ ქართულში: შეიღო ძელი **სხჳლი** ველურისაგან ფინიკისა, Sin.-11 392v; იყო იგი ზრქელ და **მსხჳლ** ფრიად, Sin.-46 161v,4; **განსხუნეს** მკალი, ეკლ. 12,5 O; იხილნა რაჲ, ფერჳნი მისნი **განსხომილნი** და წყლულნი იყუნეს, Jer.-151 112v,13-14 და სხვ.

ქართულ **სხუ-** (<***სხუ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შხუ-/შხვ-** და ლაზური **ჩხუ-** (<**შხუ-**; იხ. ჩიქობავა 1938, 232. **მჩხუ-** ფორმაში, ისე როგორც ქართულ **მსხვ-ილ-** ფუძეში **მ** განვითარებულია).

ამ ძირის სვანური შესატყვისი გამოვლენილი არ არის.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 232). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მსხუ̂ილ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 137).

# ტ

***ტ-**

ქართ. **ტ-** და-**ტ**-ევ-ებ-ა «მიტოვება»; და-**ტ**-ევ-ებ-ულ-ი –

მეგრ. **ტ-** მითმ-ო-**ტ**-ენ-ს «მიუტევებს»; ქიმ-ო-**ტ**-უ «მიუტევა»; ი-**ტ**-ენ-ს «იტოვებს»; ქიდ-ი-**ტ**-უ «დატოვა» ...

ლაზ. **ტ-** დო-მ-ი-**ტ**-ალ-ეს «მიმატოვეს»

დასტურდება ძველ ქართულში: **დახუტევა** ცოლი თჳსი ძმასა თჳსსა, მ. 22,25 (ხანმ.); რომელმან **დატევებული** ცოლ-იყოს, იმრუშებდეს, მ. 5,32 (ხანმ.); **მიხუტევა** მათ ბარაბა, ლ. 23,25 (ხანმ.); **მომიტევენ** ჩუენ თანანადებნი ჩუენნი, ვითარცა ჩუენ **მიხუტევებთ** თანამდებთა მათ ჩუენთა, მ. 6,12 (ხანმ.) და სხვ.

ქართული **ტ-** ძირის (თუ ასეთი სეგმენტაცია სწორია) შესატყვისია მეგრული **ტ-** და ლაზური **ტ-**.

მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 320-321).

***ტაბ-**

ქართ. **ტაბ-/ტბ-** **ტაბ**-ა-ჴძელ-ა; **ტბ**-ა; **ტბ**-ორ-ი; **ტბ**-ურ-ი «გუბე» ...

მეგრ. **ტობ-** **ტობ**-ა/**ტობ**-ო «ღრმა წყალი»; სი-**ტობ**-ა «სიღრმე»

ლაზ. **ტობ-/ტიბ-** **ტობ**-ა/**ტიბ**-ა «ტბა; მორევი; ღრმა (წყალი)»

სვან. **ტუბ-/ტუ̂იბ-** **ტუბ** «ხევი»; **ტუ̂იბ** «ტბა»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში; არს იერუსალჱმს ცხოვართსაბანელსა მას **ტბაჲ**, ი. 5,2 (ხანმ.); თუ ვინმე **ტყისყურძენი** ჭამოს და ცბის სიმწარითა მისითა, შატბ. კრებ. 130,7-8; რაჟამს ჰმშიინ და არა პოვის ნადირი ჭამად, მივიდის, პოვის **ტბური** თი-

ქოვანი, შატბ. კრებ. 183,19-21; წყლისმშობელ-ყო განქმელობაჲ იგი კლდისაჲ მდინარისსახედ მოქცევოანად და **ტბისსახედ** მორევოანად, A-689 199r,17-20a და სხვ.

**ტაბ-** ვარიანტი შემონახულია ტოპონიმებში: **ტაბაქმელა, ტაბაწყურ-ი** და სხვ. იმერულ დიალექტში დასტურდება **ტაბაყურო** «დაჭაობებული ადგილი» (ღლონტი 1975, 116).

**ტაბ-ა** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტობ-ა**, ლაზური **ტობ-ა** (შესატყვისობა ქართული **ა** : მეგრული **ა**: ლაზური **ა** აუსლაუტში კანონზომიერია Климов, Мачавариани 1966, 19-25; ლაზური **ტიბა<ტუბა<ტობა ო>უ>ი** პროცესის შედეგად) და სვანური **ტუბ** (<***ტაბ-ა**; **ბ**-ს გავლენით **ა>უ**, ამ მოვლენის შესახებ იხ. მაჭავარიანი 1956, 365-368. **ტჳბ** უმლაუტის შედეგია; **ა** აუსლაუტში დაკარგულია). **ტომბ** («გუბე») სვანურში მეგრულიდან ჩანს ნასესხები.

**ტობ-** დასტურდება იმერეთისა და გურიის ტოპონიმიაში (**ტობანიერი, ტობახჩა** და სხვ.). ეს ფორმები ზანიზმებია, ისე როგორც გურული **ტომბოყო** და აჭარული **ტომპოყო/ტომბოყო** («წყლიანი ორმო; დამდგარი წყალი; წუმპე»).

ქართული და ლაზური ენების მასალა გ. როზენმა შეაპირისპირა (Rosen 1845, 34); ქართული და მეგრული – მ. ბროსემ (Brosset 1849, 76); სვანური ექვივალენტი გამოავლინა და საერთოქართველური ფუძეენისათვის ***ტაბ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 179; იხ. აგრეთვე გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 114; 115; 119; 148 და სხვ.).

***ტალ-**

ქართ. **ტალ- ტალ**-ი «კაჟი»

[მეგრ.] **ტოლ- ტოლ**-ი

ქართული **ტალ-** ძირის მეგრული შესატყვისი უნდა იყოს **ტოლ-**, რომელიც სვანურშია შემონახული და მეგრულიდან ჩანს ნასესხები.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1982a, 36).

***ტანტალ-**

ქართ. **ტანტალ- ტანტალ**-ი; **ტანტალ**-ებ-ს ...

მეგრ. **ტინტოლ- ტინტოლ**-უ-ა «ტანტალი»; **ტინტოლ**-უნ-ს «ტანტალებს» ...

სულხან-საბას განმარტებით, «**ტანტალი** ცუდი სიარული»

ქართული **ტანტალ-** ფუძის შესატყვისია მეგრული **ტინტოლ-**

(<***ტუნტოლ**-<***ტონტოლ**-). გ. კლიმოვი ქართულ და მეგრულ ფორმებთან აკავშირებდა სვანურ **ტგრტჰნ** («ხეტიალი») ფუძეს.

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ტანტალ**- არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1985, 174). ***ტანტალ**- რედუპლიცირებული ფუძეა.

***ტაფ**-

ქართ. **ტაფ**- **ტაფ**-ელ-ა «პატარა წითელი თევზი»

მეგრ. **ტოფ**- **ტოფ**-ი «ერთგვარი თევზი»

ქართულ **ტაფ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტოფ**-.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998a, 41).

***ტახ**-

ქართ. **ტახ**- **ტახ**-უნ-ი «ცემა; ჩარტყმა»

მეგრ. **ტოხ**- **ტოხ**-უ-ა «მაგრად დარტყმა»; **ტოხ**-უნ-ს «არტყამს»; ქო-**ტოხ**-უ «ჩაარტყა»; მა-**ტოხ**-ალ-ი «მაგრად ჩამრტყმელი» ...

**ტახ-უნ**-ი დასტურდება ქართული ენის ზოგიერთ დიალექტში (იმერული; გურული ...).

ქართული **ტახ**- ძირის შესატყვისია მეგრული **ტოხ**-.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36). აშკარა უნდა იყოს ***ტახ**- ძირის კავშირი ***ტეხ**- ძირთან.

***ტეჳ**-

ქართ. **ტევ**-/**ტი**- **ტევ**-ებ-ა; უ-**ტევ**-ს; შე-უ-**ტი**-ა; მ-**ტე**-ობ-არ-ი «შემტევი» ...

სვან. **ტეჳ**- ლი-**ტჟჳ**-ე «ჩხუბი; ხმამაღალი ლაპარაკი»; **ტჳჟჳ**-ე (ბზმ.) «ვჩხუბობ; ხმამაღლა ვლაპარაკობ»; ო-ხ-**ტჟჳ**-ე «წაეჩხუბა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ამისთჳს **ზედამიეტევნეს** მათ, აგ. ძეგლ. I 324,7; **ზედამიტევებითა** უშიშითა ჴმითა ექადოდა, აგ. ძეგლ. III 295,18; პირველსა მას **მიტევებასა** მოსწყჳდა იონათან ასი სპარაზენი, I მეფ. 14,14 J; **მივეტევე** მე მტერთა ჩემთა ზედა, II მეფ. 22,38 O; **მოეტევნეს მტეობარნი** ქუეყანასა მათსა, Sin.-6 15r და სხვ.

ქართულ **ტევ**- ძირს შეესატყვისება სვანური **ტჟჳ**-.

მასალა შეაპირისპირეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 253).

*ტეჳრ-
ქართ. **ტევრ-** **ტევრ**-ი
სვან. **ტაჳრ-** ლი-**ტაჳრ**-ე «ტევრი; სიხშირე»

ქართული **ტევრ-** ძირის შესატყვისია სვანური **ტაჳრ-** (<***ტეჳრ-**).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (იხ. Schmidt 1962, 134).

*ტენ-
ქართ. **ტენ-** და-**ტენ**-ა «გადავსება»; და-**ტენ**-ილ-ი «გადავსებული» ...
მეგრ. **ტინ-** **ტი-ტინ**-აფ-ა «გადავსება»; გო-**ტი-ტინ**-აფ-ილ-ი «გადავსებული» ...
ლაზ. **ნტინ-** ო-**ნტინ**-უ «მოცულობა»
სვან. **ტჷნ-** ლი-**ტჷ-ტჷნ**-ე «გადავსებული» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ესრესახედცა, რაჟამს მიეახლებოდი მარხვასა და დიდითა მთრვალობითა და გარდარეულად ჭამადითა **დასტენო** და აღმოივსო მუცელი შენი დღეს, სინ. მრავალთ. 109,36-38; მიეცით, და მოგეცეს თქუენ. საწყაული შეხრილი და **დატენილი** და ზედაგარდათხეული მოგეცეს წიაღთა თქუენთა, ლ. 6,38 DEFGHIK; სასთუნლად მისა აქუნდა სხუაჲ ძაძაჲ **განტენილი** ეკლითა, A-1103 160v,16-18b და სხვ.

ქართული **ტენ-** ძირის შესატყვისია მეგრული **ტინ-**, რომლის რედუპლიკაციამ მოგვცა **ტი-ტინ-** ფუძე (ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** პოზიციური შესატყვისობისათვის იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128), ლაზური **ნტინ-** (ანლაუტში **ნ** განვითარებულია; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **ტჷ-ტჷნ-** (სხვაგვარი ახსნა იხ. ЭСКЯ, 180).

ქართველურ ენათა მასალა გ. კლიმოვმა შეაპირისპირა (ЭСКЯ, 180; იხ. აგრეთვე Klimov 1998, 186). გ. კლიმოვი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგენდა ***ტტენ-** არქეტიპს (ЭСКЯ, 180; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 292); უკანასკნელ ხანს — ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის — ***ტენ-** არქეტიპს (Klimov 1998, 186).

***ტეფ-**

ქართ. **ტეფ-** **ტეფ**-ი «თასმა»; **ტეფ**-ა (იმერ.) «კანი; ქერქი»

სვან. **ტეფ-/ტფ-/ტუფ-** **ტეფ** «კანი; ქერქი»; **ტუფ** «ტყავი»; ა-**ტფ**-ურ-ე «ატყავებს»; ნა̈-**ტფ**-უნ «ქერქი (პურისა)» ...

დასტურდება ძველ ქართულში: უკუეთუ საბლითგან ვიდრე **ჭამლისტეფადმდე** — შესახმელთამდე — მოვიღო ყოვლისაგან, რომელ არს შენი, შესაქ. 14,23 O.

ქართულ **ტეფ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ტეფ-** (**ტუფ-**<**ტეფ-** **ფ**-ს ზეგავლენით; შდრ.: ქართ. **თხემ-** : სვან. **თხუმ**. **ტფ**<**ტეფ**).

მასალა გ. კლიმოვმა შეაპირისპირა (ЭСКЯ, 180; შდრ.: ოსიძე 1987, 44). მას ეს დაკავშირება პრობლემატურად მიაჩნდა (ЭСКЯ, 180; Klimov 1998, 186; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 293).

***ტეფ-/ტფ-**

ქართ. **ტეფ-/ტფ-** **ტფ**-ილ-ი; გან-ვ-**ტეფ**; გან-**ტფ**-ობ-ა; ნელ-**ტფ**-ილ-ი; მა-**ტფ**-ობ-არ-ი ...

მეგრ. **ტიბ-/ტუბ-/ტჷბ-** **ტუბ**-უ/**ტჷბ**-ჷ «თბილი»; უ-**ტჷბ**-აშ-ი «უთბესი»; **ტჷბ**-ინ-აფ-ა/**ტჷბ**-ინ-ი/**ტიბ**-ინ-ი «გათბობა»; ვ-ო-**ტჷბ**-უ-ან-ქ ვათბობ»; გჷ-ვ-ო-**ტჷბ**-ე «გავათბე»; ვ-**ტჷბ**-უ-ქ «ვთბები»; გო-ვ-**ტჷბ**-ი «გავთბი» ...

ლაზ. **ტუბ-/ტიბ-** ო-**ტუბ**-უ «თბობა»; ო-**ტუბ**-ინ-უ «ცხობა»; **ტუბ**-უ/**ტიბ**-უ «თბილი»; დო-ბ-ო-**ტუბ**-ინ-ამ «ვათბობ»; ბ-ო-**ტუბ**-ინ-ამ «ვაცხობ»; ბ-**ტუბ**-უ-რ «ვთბები»; ბ-**ტუბ**-ი «გავთბი» ...

სვან. **ტებ-** **ტებ**-ილ/**ტებ**-ელ-ი/**ტებ**-ლ-ი «თბილი»; ხ-ო-**ტბ**-ილ-ე «გაუთბობს»

დასტურდება ძველ ქართულში: **ნელტფილ** არნ პირსა მათსა შინა იგი, H-2251 283r; ვითარცა ღრუბლით **ტფილმანლა** განაღნვის მყინვარი, ისუ ზირ. 3,17 O; **ტფებოდა** ნათელსა ცეცხლსა წინაშე, მრკ. 14,54; შემოსიან იგი სამოსლითა და ვერ **განტფის**, III მეფ. 1,1 O; ვჰგონებდი ბრწყინვალეთა სარეცელთა ზედა განსუენებასა და მრავალსასყიდლისა სამოსლებითა **განტფობასა**, დან. 254,35; თუთ იგი არა ითქუმის **განტფობილად** და დამწუარად, A-684 14r,20-21 და სხვ.

ქართულ **ტფ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტიბ-/ტუბ-/ტჷბ-**, ლაზური **ტიბ-/ტუბ-** და სვანური **ტებ-** (**ტებ**-ილ/**ტებ**-

დ-ი<*ტბ-ედ<*ტფ-ედ). **ტფ**- კომპლექსის თავდაპირველობა და მისგან **ტბ**-ს მომდინარეობა დაასაბუთეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 115-117; შდრ.: Schmidt 1962, 112; ЭСКЯ, 179-180). შესატყვისობა ქართ. **-ილ** : მეგრ. **-უ** : ლაზ. **-უ** (ქართ. **ტფ-ილ**- : მეგრ. **ტუბ-უ** : ლაზ. **ტუბ-უ**) კანონზომიერია (იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 90). **ი/უ/ჷ** მეგრულ და ლაზურ ფორმებში ანაპტიქსურ ხმოვანს წარმოადგენს (იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 115-117). ასევე მეორეულია ე ხმოვანი სვანურში. მისი ტემბრი სუფიქსისეული ხმოვნითაა შეპირობებული (იქვე).

ქართული **ტფ-ილ**- (**თბ-ილ**-) ფუძე და მეგრული **ტიბ-უ**, ლაზური **ტუბ-უ/ტიბ-უ** შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1926, 52); სვანური **ტებ**-ედ/ **ტებ**-იდ/**ტებ**-დ-ი ფუძე მოიხმო გ. კლიმოვმა (Климов 1960, 25). ქართული **ტეფ**-/**ტფ**- ზმნური ძირი ამ მიმღეობურ ფუძესა და ქართველურ ენებში წარმოდგენილ მის ექვივალენტებს ვ. თოფურიამ დაუკავშირა (თოფურია 1930, 300). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ტაბ**-/**ტბ**- და ***ტბიდ**- არქეტიპები (ЭСКЯ, 179-180; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 293; Klimov 1998, 186).

***ტეხ**-

ქართ. **ტეხ**-/**ტყ**- ვ-**ტეხ**; გან-**ტეხ**-ა; ნა-**ტეხ**-ი; სა-**ტეხ**-ი; გან-**ტყ**-დ-ომ-ა ...

მეგრ. **ტახ**-/**ტეხ**- **ტახ**-უ-ა/გო-**ტახ**-უ-ა «გატეხა; დამტვრევა»; ბ-**ტახ**-ჷნ-ქ «ვტეხავ»; გო-ბ-**ტახ**-ი «გავტეხე»; მ-ა-**ტახ**-ე «შემიძლია გავტეხო»; მა-**ტახ**-ალ-ი «გამტეხი»; **ტახ**-ილ-ი «გატეხილი»; ნო-**ტეხ**-ი «ნამტვრევი» ...

ლაზ. **ტახ**- ო-**ტახ**-უ «ტეხა; სიმინდის აღება»; ბ-**ტახ**-უმ/პ-**ტახ**-უმ «ვტეხ; ვამტვრევ»; ბ-**ტახ**-ი/პ-**ტახ**-ი «გავტეხე»; ო-**ტახ**-ონ-ი «გასატეხი; ასაღები სიმინდი»; მო-**ტახ**-ერ-ი «გატეხილი»; **ტახ**-ვ-ა «ოქტომბერი» (ათინ. და ვიწ.) ...

სვან. **ტხ**- ლა-**ტხ**-ი «სატეხი; წერაქვი»

დასტურდება ძველ ქართულში: პური არა **უტეხე** მას, კლარჯ. მრავალთ. 220,26; უკუეთუ ვინმე მისცეს მოყუასსა თჳსსა კარაული, ანუ ზროხაჲ, ანუ ცხოვარი, ანუ ყოველივე პირუტყუთაგანი დამარხვად და **განუტყდეს**, გამოსლვ. 22,10 O; ოდესმე დაეცა და **განიტეხა** ფერჴი,

ნოვ. II 249,21-22; გული ერისა მაგის შენისაჲ **განტეხით განტყდეს**, II მეფ. 17,10 O; **მოსტეხნეს** იგინი ფრთეთა მათგან, ლევ. 1,17 O და სხვ.

ქართულ **ტეხ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტახ-** (**ნოტეხ-ი<*ნო-ტახ-ი** უმლაუტის შედეგად. უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-163; 360), ლაზური **ტახ-** და სვანური **ტხ-** (<***ტეხ-**) შემონახულია **ლა-ტხ-ი** («სატეხი; წერაქვი») ფუძეში.

ქართულისა და მეგრულის მონაცემები შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII 103; ჭარაია 1918, 339); ლაზური ექვივალენტი ნ. მარმა გამოავლინა (Марр 1936, 63; იხ. აგრეთვე Deeters 1930, 125); სვანური – კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 135). გ. კლიმოვი ***ტეხ-** არქეტიპს აღადგენდა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 180; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 295; Klimov 1998, 187).

***ტჳარ-**

მეგრ. **ტურ-** ინო-**ტურ**-აფ-ა «ნათება; ანთება»; ინო-**ტურ**-აფ-ილ-ი «განათებული; ანთებული» ...

სვან. **ტჳარ-/ტურ-** ლი-**ტჳარ** «ანთება; ლე-**ტჳრ**-ე «სანთელი» ...

სვანურ **ტჳარ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტურ-** (<***ტჳურ-<*ტჳორ-**; შდრ.: ***თჳალ-**; ***კჳალ-** და მისთ.).

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ტჳარ-/ტჳრ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 187).

***ტჳინ-**

ქართ. **ტუინ-** **ტუინ**-ი «ტვინი; ცხიმი» გან-**ტუინ**-ვ-ა «ჩაქოლვა» ...

მეგრ. **ტვინ-/ტვენ-** **ტვინ**-ი/**ტვენ**-ი «ტვინი»

გვხვდება ძველ ქართულში: მისწუთების იგი ვიდრე განსაყოფელადმდე საშუმინველისა და სულისა, ნაწევართა და **ტჳნთა**, და განმკითხველ ზრახვათა დაფარულთა და გონებათა გულისათა, ებრ. 4,12; საკუერთხი **ტჳნოვანი** შევწირო შენდა ვერძებითურთ და საკუმეველით, ფსალმ. 65,15 CD; **ტჳნოანი** C; **ტუინოანი** A; უკუეთუ შევწიროთ უფლისა ღმრთისა ჩუენისა საძაგელი ეგჳპტისაჲ წინაშე მისსა, ქვითა **განვიტჳნნეთ**, გამოსლვ. 8,26 O; სადა შეკრბეს ფარისეველნი სადუკეველითურთ და საჯეს მისი ქვითა **განტჳნვაჲ**, სინ. მრავალთ. 240,12-13 და სხვ.

ქართულ **ტუინ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ტვინ-/ტვენ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ***ტჳინ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 181).

***ტის₁-**

ქართ. **ტის-** **ტის**-ნ-ა «მკბენარის მოშორება; ფუტკრის ოჯახის გადასინჯვა»

მეგრ. **ტიშ-** **ტიშ**-ონ-ი «გაწმენდა»; ი-პ-**ტიშ**-ონ-ჷნ-ქ «ვიწმენდ»; გო-**ტიშ**-ონ-ილ-ი «გაწმენდილი» ...

ლაზ. **ტიშ-** ო-**ტიშ**-ონ-უ «თავის გაწმენდა»; უ-**ტიშ**-ინ-ამ-ს «თავს უწმენდს»; უ-**ტიშ**-ინ-ამ-ტ-უ «უწმენდდა თავს» ...

გვხვდება ქართული ენის ზოგიერთ დიალექტში (ქართლ., ფშ.): **ტის**-ნ-ა; ი-**ტის**-ნ-ებ-ოდ-ა «მკბენარს იშორებდა» ...

ქართულ **ტის**- (<***ტის₁-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტიშ-** და ლაზური **ტიშ-**.

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 181); ქართული ექვივალენტი ჰ. ფენრიხმა გამოავლინა (Fähnrich 1980a, 180; შდრ.: ЭСКЯ, 181; Klimov 1998, 188). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ტიზ₁-ჳნ-** (ЭСКЯ, 181) და ***ტის₁-ჳნ-** (Klimov 1998, 188; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 295) არქეტიპები.

***ტილ -**

ქართ. **ტილ-** **ტილ**-ი

მეგრ. **ტი-** **ტი** «ტილი»

ლაზ. **ტი-/მტი** **ტი/მტი** «ტილი»

სვან. **ტიშ-** **ტიშ** «ტილი»; **ტიშ**-არ «ტილიანი»

დასტურდება ძველ ქართულში: გრწყილი და **ტილი** მოუგონებელი ადგილსა მას დასხმულ იყო, შუშ. 14,20-21; **ტილთა** გამოვივარცხნი თმათაგან თავისა შენისათა, მამ. სწავლ. 148,20-21 და სხვ.

ქართულ **ტილ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ტი**, ლაზური **ტი** (**მტი**<**ტი** ანლაუტში **მ**-ს განვითარების შედეგად) და სვანური **ტიშ-** (შესატყვისობა ქართ. **ლ** : სვან. **შ** იზოლირებული ხასიათისაა, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 81-82).

ქართული და მეგრული ფორმები პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII 113); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. შუხარდტმა

(Schuchardt 1902b, 392-393); სვანური – ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 613). გ. კლიმოვმა საერთოქართველურისათვის აღადგინა ***ტიზ**- (ЭСКЯ, 181) და ***ტილ**- არქეტიპები (Klimov 1998, 188; იხ. აგრეთვე ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 295); ჰ. ფენრიხის აზრით, საერთოქართველური ფუძე-ენისათვის უნდა აღდგეს ***ტილ**'- არქეტიპი (Fähnrich 1998a, 22-23).

***ტკბ-**

ქართ. **ტკბ-/ტყბ-** შე-**ტკბ**-ობ-ა/შე-**ტყბ**-ობ-ა «მოხვევა; ჩახუტება» ...
სვან. **ტკბ-** ლი-**ტკბ**-ე «დამაგრება; დაწებება»

გვხვდება ძველ ქართულში: **შეხიტკბობდა** მათ და დახასხმიდა მათ ზედა ჴელთა და ხაკურთხევდა მათ, მრკ. 10,38 V; ვითარცა საჭურისმანლა **შეიტკბის** ქალწული და კუნესინ, ისუ ზირ. 30,21 O; **შეიტყბობდა** მათ და დაასხმიდა ჴელთა მათ ზედა, მრკ. 10,16; **შეიტყბნა** იგინი და დასდვა ჴელი მათ ზედა, მრკ. 10,16 C და სხვ.

ქართულ **ტკბ**- (**ტყბ-<ტკბ**-) ძირს შეესატყვისება სვანური **ტკბ**-.

მასალა ლ. ნადარეიშვილმა შეაპირისპირა (ნადარეიშვილი 1975, 111-112).

***ტკებ-**

ქართ. **ტკებ-** **ტკებ**-ნ-ა; **ტკებ**-ნ-ი-ს; **ტკებ**-ნ-ილ-ი; და-**ტკებ**-ნ-ა ...
ლაზ. **ტკაბ-/ნტკაპ-** ო-**ტკაბ**-უ/ო-**ნტკაპ**-უ «ტკეპნა; ხელით, ფეხით დაჭერა»; ბ-**ტკაბ**-უფ «ვტკეპნი»; **ნტკაბ**-ერ-ი «დატკეპნილი» ...
სვან. **ტკბ-** ხჷ-ა-**ტკბ**-ჷნ-ე «ვტკეპნი»; ლი-**ტკბ**-ჷნ-ე «ტკეპნა»; მჷ-**ტკბ**-ჷნ-ე «დამტკეპნი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ნაკუერცხალსა მას, ვითარცა ვარდსა, **სტკებნიდეს**, სინ. მრავალთ. 219,34-35; გზასა **ტკებნილსა** და ტკეცილსა არა აღმოვალს მდელოჲ, A-1105 76v; მოვიდენ, შეკრბენ მთავარნი, ვითარცა თიჴაჲ მეკეცისაჲ, და ვითარცა მეკეცემანლა **დატკებნის** თჳსი იგი თიჴაჲ, ეგრე **დაიტკებნენ**, ესაია 41,25 J; მე არღარა ვიკადრო წაღმართ სლვად და **დატკებნად** ფერჴითა ჩემითა ადგილთა ამათ, დავით გარეჯ. 237,34; **დატკებნულ** არს მაცთური, შატბ. კრებ. 221,28; მთავრობანი და ჴელმწიფებანი მისნი **დატკეპნილ**, კურთხ. მოს. 180,14 და სხვ.

ქართულ **ტკებ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ტკაბ**- (**ტკაპ-<ტკაბ**- ასიმილაციის შედეგად, შდრ.: ქართ. **ტკებ->ტკეპ**-

**ნტკაპ-** ფორმაში **ნ** განვითარებულია, წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98; **ტაბ-** (ათინ.)<**ტკაბ-** ათინურისათვის დამახასიათებელი **ტკ**>**ტ** პროცესის შედეგად) და სვანური **ტკბ-**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ***ტკებ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 182; შდრ.: Klimov 1998, 189).

***ტკერც-/ტკრც-**

ქართ. **ტკრც-** **ტკრც**-იალ-ი; **ტკრც**-ოლ-ა ...

მეგრ. **ტკარჩ-** **ტკარჩ**-ალ-ი «ტკრციალი»; **ტკარჩ**-ალ-ან-ს «ტკრციალებს» ...

სვან. **ტკჹრჩ-** **ტკჹრჩ**-გნ «ტკაცა-ტკუცი»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ტკრციალი** ცეცხლის ტკრცოლა»; ხოლო **ტკრცოლა** განმარტებულია, როგორც «მჭურვალის ქვის დახეთქა».

ქართული **ტკრც-** (<***ტკერც-**) ძირის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **ტკარჩ-** და სვანური **ტკჹრჩ-** (იგი დასტურდება სვანური პოეზიის ენაში, სვან. პოეზ. 156,18). მეგრული **ტკარჩ-** ძირის მიხედვით საერთოქართველურში აღდგება **ე** ხმოვანი.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 228). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ტკრც-** არქეტიპი (Климов 1985, 173; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 297; Klimov 1998, 189).

***ტკეც-**

ქართ. **ტკეც-** ა-**ტკეც**-ვ-ა «კანის დახეთქვა»; ა-**ტკეც**-ილ-ი ...

მეგრ. **ტკეც-/ტკიც-** **ტკიც**-უ-ა/გინო-**ტკიც**-უ-ა «გაპობა; გახეთქვა»; ვ-**ტკეც**-გნ-ქ «ვხეთქავ»; **ტკეც**-ირ-ი/**ტკიც**-ილ-ი «გახეთქილი; გამსკდარი» ...

ქართულ **ტკეც-/ტკიც-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტკეც-/ტკიც-** (ქართ. **ე** : მეგრ. **ი/ე** : ლაზ. **ი** პოზიციური შესატყვისობისათვის იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

მასალა ზ. სარჯველაძემ შეაპირისპირა (Sardschweladse 1985, 24).

## *ტკეც-/ტკიც-

ქართ. **ტკეც-/ტკიც-** გან-**ტკეც**-ილ-ი «გასწორებული»; და-მ-**ტკეც**-ილ-ი «დამტკიცებული; დაწესებული; დამკვიდრებული»; მ-**ტკიც**-ე ...

სვან. **ტკიც-** **ტკიც** «მართალი»

დასტურდება ძველ ქართულში: არა არს ესე **განტკეცილი**, A-689 282v, 23-24; **დამტკეცილ** არს ჩუენ შორის, ივდით 8,21 O; მას შინა არს **დამტკეცილ** და დაცვულ, შატბ. კრებ. 125,17; ვითარ **მტკიცე** არს მეუ-ფებაჲ მისი, მ. 12,26 (ხანმ); **მტკიცე** იყვენით, მე ვარ, ნუ გეშინინ, მრკ. 6,50 C და სხვ.

შესაძლოა, ქართულ **ტკიც-** ვარიანტს შეესატყვისებოდეს სვანური **ტკიც** (ძნელია სვანურში ამ სიტყვის ქართულიდან ნასესხობის გამო-რიცხვა).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1999).

## *ტკეც̣-/ტკიც̣-

ქართ. **ტკეც-/ტკიც-** **ტკეც**-ა; ს-**ტკიც**-ა «დაარტყა»

მეგრ. **ტკაჩ-** **ტკაჩ**-უ-ა «დარტყმა; ცემა»; პ-**ტკაჩ**-ჷნ-ქ «ვარტყამ»; გო-პ-**ტკაჩ**-ი «დავარტყი» ...

სვან. **ტკეჩ-/ტკჩ-** ხ-ე-**ტკენჩ**-ა̂ლ-დ «სცემთ» (პოეზ.); ლი-**ტკჩ**-ე «დარ-ტყმა»; ხუ̂-ა-**ტკჩ**-ე «ვარტყამ»; ო-ხ-**ტკეჩ** «მოვარტყი» ...

არ დასტურდება ძველ ტექსტებში. სულხან-საბას ლექსიკონში გვხვდება **ტკეცება** «შეხეთქება».

ქართულ **ტკეც-** (<***ტკეც̣-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მე-გრული **ტკაჩ-** და სვანური **ტკეჩ-** (**ტკენჩ-** ფორმაში **ნ** განვითარებულია; **ტკჩ-**<**ტკეჩ-**).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (Климов 1960, 25). მანვე საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ტკეც̣-** (ЭСКЯ, 182) და ***ტკეც̣-/ტკც̣-** (Klimov 1998, 189) არქეტიპე-ბი.

## *ტკუ̂ერ-

ქართ. **ტკვერ-** **ტკვერ**-ა; გა-**ტკვერ**-ა; გა-**ტკვირ**-ა ...

მეგრ. **ტკვარ-/ნტკვარ-** **ტკვარ**-უ-ა/**ნტკვარ**-უ-ა «ტკვერა»; **ტკვარ**-უნ-ს/**ნტკვარ**-უნ-ს «ტკვერს»; **ტკვარ**-ილ-ი «გატკვერილი» ...

ლაზ. **ტკვარ-** **ტკვარ-**

სვან. **ტკურ-** ლი-**ტკურ**-ნ-ე «ტკვერა»

სულხან-საბას განმარტებით, «**ტკვერა** კუნეტა».

ქართულ **ტკვერ-** (<**ტკჳერ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტკვარ-** (**ნტკვარ-** ფორმაში **ნ** განვითარებულია; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98), ლაზური **ტკვარ-** და სვანური **ტკურ-** (<***ტკჳერ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ტ. გუდავამ (იხ. ЭСКЯ, 182). ლაზური, სვანური ექვივალენტები გამოავლინა და ***ტკჳერ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 182; შდრ.: Klimov 1990, 189).

***ტლ-**

ქართ. **ტლ-** **ტლ**-ობ-ა; მა-**ტლ**-ი ...

მეგრ. **ნტურ-** მუ-**ნტურ**-ი «მატლი»

ლაზ. **ნტურ-/ნტრ-** მუ-**ნტურ**-ი/მუ-**ნტრ**-ი «მატლი»

სვან. **ტ-** მგ-**ტ** «მატლი»; მგ-**ტ**-ӓრ «მატლიანი»

დასტურდება ძველ ქართულში: ვითარცასახედ იმღერიედ რაჲ **მატლნი** შორის დამპალსა ჴორცსა და არა დასცხრიან **ტლობითა**, Ath.-11 203v.

**ტლ-ობ-ა** საწყისია (სახელზმნა). პირიანი ზმნა იქნებოდა ***ა-ტლ-ობ-ს** «აფუჭებს», რომლის მოქმედებითი გვარის მიმღეობაა **მა-ტლ**-ი (ეტიმოლოგიურად: «გამფუჭებელი», იხ. სარჯველაძე 1980, 116). არაა გამორიცხული, ამავე ძირს უკავშირდებოდეს **სატლობა** «ფაღარათი; მუცელა»: იყო **სატლობაჲ** და სიკუდილი ფრიად საშინელი დიდი, მამ. ცხორებანი 248,36.

ქართულ **მა-ტლ-** (<***მა-ტლ̥-**) ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მუ-ნტურ-**, ლაზური **მუ-ნტურ-** (მეგრული და ლაზური ფუძეებისათვის ამოსავალია საერთოზანური ***მო-ნტრ̥-**. **მ**-ს ზეგავლენით ***ო>უ**, იხ. გუდავა 1960, 119-120; შესატყვისობისათვის საერთოქართველური ***ლ̥** : ქართ. **ლ** : მეგრ. **ურ** : ლაზ. **ურ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 82-83) და სვანური **მგტ** (<***მატლ-**<***მატლ̥-**. **ლ** აბსოლუტურ ბოლოში მოიკვეცა; ამ მოვლენის შესახებ იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 82).

ქართული და მეგრული ფორმები პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII; 103; 107); ლაზური **მუნტურ**-ი და სვანური **მგტ** ამ ფუძეებ-

თან ნ. მარმა დააკავშირა (Марр 1915a, 828). ზ. სარჯველაძის აზრით, ამავე მასალას უკავშირდება **ტლ-** ძირი (სარჯველაძე 1980, 116-117). მანვე საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***ტლ-** არქეტიპი (სარჯველაძე 1980, 116-117; შდრ.: ЭСКЯ, 129; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 82; 83; ფენრიხი, სარჯველაძე, 1990, 298; Klimov 1998, 190).

***ტლაფ-**

ქართ. **ტლაპ-** **ტლაპ**-ი/**ტლაპ**-ო

ლაზ. **ტოლოფ-** **ტოლოფ**-ი «ტალახი»; **ტოლოფ**-ონ-ი «ჭუჭყიანი»

ქართული **ტლაპ-** (<***ტლაფ-**) ფორმის შესატყვისი ჩანს ლაზური **ტოლოფ-** (<***ტლოფ-**).

მასალა შეაპირისპირა გ. კარტოზიამ (კარტოზია 1979, 66).

***ტლეკ-/ტლიკ-**

ქართ. **ტლეკ-/ტლიკ-** **ტლეკ**-ა; **ტლეკ**-ს; ა-**ტლიკ**-ა და მისთ.

მეგრ. **ტირკ-** **ტირკ**-უ-ა «ტლეკა»; **ტირკ**-უნ-ს «ტლეკს»; გო-**ტირკ**-უ «გატლიკა»; გო-**ტირკ**-ირ-ი «გატლეკილი» ...

ქართული ენის ზოგ დიალექტში (გურული, ლეჩხუმური ...) **ტლეკა** «ლოკვის» მნიშვნელობით იხმარება.

ვფიქრობთ, რომ ქართული **ტლიკ-** ვარიანტის შესატყვისი უნდა იყოს **ტირკ-** (<***ტრიკ-** მეტათეზისის შედეგად).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36; შდრ.: ЭСКЯ, 182).

***ტლიკ-**

ქართ. **ტლიკ-** **ტლინკ**-ი; **ტლიკ**-ინ-ი «დიდი ნაბიჯებით სიარული» (ფშ.)

მეგრ. **ტირკ-** **ტირკ**-ონ-უ-ა «უკან მოუხედავად გაქცევა»; მი-ი-ვ-**ტირკ**-ონ-ქ «გავრბივარ უკან მოუხედავად» ...

ლაზ. **ტრიკ-** **ტრიკ**-ი «ჩლიქი»

ქართულ **ტლიკ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტირკ-** (<***ტრიკ-**, დაცულია ნასახელარ ზმნაში **ტირკ-ონ-უ-ა**) და ლაზური **ტრიკ-**.

ქართული და მეგრული ზმნური ფორმები შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987; შდრ.: Neisser 1953, 31); ქართული და ლაზური სახელური ფორმები – ნ. ქუთელიამ (ქუთელია 1989, 33).

***ტოფ-**

ქართ. **ტოფ-** **ტოფ**-ობ-ა/**ტობ**-ობ-ა «თევზის მიერ ქვირითის დაყრის დრო»; **ტობ**-ი «ქვირითის დამყრელ თევზთა გროვა»; **ტობ**-ოფ-ს «ქვირითს ყრის» ...

მეგრ. **ტოფ-** **ტოფ**-უ-ა «ქვირითის დაყრა»

**ტოფ-/ტობ-** ძირი და მისგან ნაწარმოები ფორმები დასტურდება ქართული ენის იმერულსა და ლეჩხუმურ დიალექტებში (ღლონტი 1975, 125; 127).

ქართული **ტოფ-** ძირის შესატყვისია მეგრული **ტოფ-**.

მასალა შეაპირისპირა და ***ტოფ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 191).

***ტოფ-**

ქართ. **ტოფ-** **ტოფ**-ი «ვაკე, ჩავარდნილი და შავმიწიანი ადგილი»

[მეგრ.] **ტოფ-**

ქართული ენის იმერულ დიალექტში დასტურდება **ტოფ-** ძირი (ძოწენიძე 1974, 368), რომლის მეგრული შესატყვისი შესაძლოა შემონახული იყოს **ო-ნტოფ-ო** ტოპონიმში (**ნ** განვითარებულია; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

***ტრად-**

ქართ. **ტრედ-** **ტრედ**-ი

მეგრ. **ტორონჯ-** **ტორონჯ**-ი «მტრედი»

ლაზ. **ტოროჯ-** **ტოროჯ**-ი/**ტოოჯ**-ი «მტრედი»

დასტურდება ძველ ქართულში: გარდამოჴდა სული წმიდაჲ ჴორციელითა ხილვითა, ვითარცა **ტრედი**, მის ზედა, ლ. 3,22 (ხანმ.); ვიხილე სული ღმრთისაჲ, ვითარცა **ტრედი**, გარდამომავალი ზეცით, ლ. 1,32 (ხანმ.); **ტრედაკო** ჩემო, იპოლ. ქებ. ქებ. 19,4; 41,17 და სხვ.

როგორც მონათესავე ენებთან შედარებით ირკვევა, **ტრედ**-ი <***ტრად**-ი უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199).

ქართულ ***ტრად-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტორონჯ-** (წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და ლაზური **ტოროჯ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალი ჩანს საერთოზან. ***ტროდ-**. **ო**

განვითარდა **ტრ-** კომპლექსის გასათიშავად. ამ ხმოვნის ტემბრი მომდევნო ხმოვნითაა შეპირობებული. **ი** ხმოვნის წინ მეგრულსა და ლაზურში **დ>ჯ**; ამ მოვლენის შესახებ იხ. როგავა 1947, 352). **ტოროჯ->** **ტოოჯ-** **რ**-ს დაკარგვის შედეგად (ჩიქობავა 1936, 21).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1927, 6); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1936, 104). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ტრად-** არქეტიპი (ЭСКЯ, 183; შდრ.: გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 111).

***ტუ-**

ქართ. **ტუ-** **ტუ**; **ტუ**-ა

მეგრ. **ტუ-**/**ტჷ-** **ტუ**/**ტჷ** «ცური»

ლაზ. **ტუ-** **ტუ** «ცური»

**ტუ** («ცური; ჯიქანი») დასტურდება იმერულში; ლეჩხუმურსა და გურულში ამავე მნიშვნელობით იხმარება **ტუ-ა** (ღლონტი 1975, 129). კახურ დიალექტში გვხვდება რედუპლიცირებული ფუძე **ტუ-ტუ-ა** («vulva»).

ქართულ **ტუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტუ** (**ტჷ**<**ტუ**) და ლაზური **ტუ**.

ქართული და მეგრული ენების მასალა გ. ახვლედიანმა შეაპირისპირა (ახვლედიანი 1938, 159); ლაზურის მასალა გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ტუა-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 183; Klimov 1998, 191).

***ტურ-**

ქართ. **ტურ-** **ტურ-ტურ**-ი «მოქნევა, დაღერება (ჯოხისა)»

მეგრ. **ტურ-** **ტურ**-ინ-ი «გადაგდება»; ქა-**ტურ**-ინ-ჷ «გადააგდო»

**ტურ-ტურ-** ფუძე დასტურდება ქართული ენის ქიზიყურ დიალექტში.

ქართული **ტურ-** ძირის შესატყვისი ჩანს მეგრული **ტურ-**.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1985, 28; იხ. აგრეთვე ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 300-301).

***ტუს-**

ქართ. **ტუს-** **ტუს**-ვ-ა; შე-**ტუს**-ვ-ა; შე-**ტუს**-ვ-ილ-ი ...

სვან. **ტუს-/ტჟ̄ს-** ლი-**ტუს**-ე «საკმევლის კმევა»; ა-**ტჟს**-ე «აკმევს»; ხ-ო-**ტჟს**-ე «უკმევს; უბოლებს»; ა-**ტუს**-ა-ხ «აკმევდნენ»; ნა-**ტუს**-უნ «საკმეველი»; ჟ'ახ-**ტჟ̄ს** «დაწვი»; ჟ'ან-**ტჟს**-ე «დაწვა»; მუ-**ტჟს**-ე «მკმეველი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ნუმცა არს მას ადგილსა სეტყუაჲ ... ნუცა **ტუსვაჲ** ვენაჴისაჲ, H-341 390; არა ეუფლა ცეცხლი იგი ჴორცთა მათთა და თმაჲ თავისა მათისაჲ არა **შეიტუსა**, დანიელ 3,94 J; **შეტუსვიდა** მას, Sin.-11 189r; მათ დღეთა შინა იყო გუალვაჲ ძლიერი ადგილთა მათ, ვიდრემდისცა მიეცა ყანები **შეტუსვად**, Sin.-6 33v; ჰხედვიდა გარეშჱთ კაცსა გლახაკსა, პირით შემწუარსა და თმითა **შეტუსვილსა** სიცხისა და შრომისაგან დაუცადებელისა, ლიმონ. 15,31 და სხვ.

ქართულ **ტუს-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ტჟს** (<***ტუს-**; **ტჟ̄ს-<ტუს-**).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***ტუტა-**

ქართ. **ტუტა-** ნაცარ-**ტუტა**

მეგრ. **ტუტა-** **ტუტა** «ნაცარი»

ლაზ. **მტუტა-** **მტუტა** «ნაცარი»

სვან. **ტჵტ-/დჵტ-** **ტჵტ**-ა/**დოტ/დჵტ** «ნაცარი»

სულხან-საბას ლექსიკონში გვაქვს **ტუტ**-ი («ესე არს ნაცრის წვენი კუმპასათვის, გინა გვარჯილის მიწის წვენი საგვარჯილედ და მისთანანი»).

ქართულ **ტუტა** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტუტა**, ლაზური **მტუტა** (ანლაუტში **მ** განვითარებულია, იხ. ჩიქობავა 1938, 160; შესატყვისობა ქართული **ა** : მეგრული **ა**: ლაზური **ა** აუსლაუტში კანონზომიერია, იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25) და სვანური **ტჵტა/დჵტ** (<**ტჵტ** დისიმილაციური გამჟღერებით).

ქართველურ ენათა მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 160-161). ***ტუტა** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 183).

***ტუტურ-**

ქართ. **ტუტურ-** **ტუტურ**-ი «ტუჩები; პირი»

ლაზ. **ტინტვირ-** **ტინტვირ**-ი «ტუჩები»

ქართული ენის ლეჩხუმურ დიალექტში დასტურდება **ტურტურ-** (საფიქრებელია, იგი **ტურ-** ძირის რედუპლიკაციით იყოს მიღებული).

ქართულ **ტურტურ-** ფუძეს შეესატყვისება ლაზური **ტინტვირ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1991, 16).

***ტფ-**

ქართ. **ტფ-** **ტფ**-უ

სვან **ტბ-** ლი-**ტბ**-გნ-ე «გადაფურთხება»; ა-**ტბ**-გნ-ე «აფურთხებს» ...

ქართულ **ტფ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **ტბ-** (შდრ.: ქართ. **ტეფ-/ტფ-** : სვან. **ტბ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987). ძირის ხმაბაძვითი ხასიათი აშკარაა.

***ტყაჷ-**

ქართ. **ტყავ-** **ტყავ**-ი

მეგრ. **ტყებ-** **ტყებ**-ი «ტყავი»

ლაზ. **ტკებ-** **ტკებ**-ი/**ტებ**-ი «ტყავი»

დასტურდება ძველ ქართულში: მოიღო **ტყავები** იგი თჳსი და აღტყორცა ზე აერთა და თქუა: სახელითა უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსითა აღხუტყორცებ **ტყავსა** ამას ზე აერთა, აპოკრ. მოციქ. 391,3-9 (ხანმ.); მსივანი არა ჴორცითა მსუქან, არამედ ქარისა მიერ **ტყავგანბერილ** არს, Jer.-9 20v,5-7b; დაწუას სამოსელი, ანუ საგუასლი, ანუ ფესჳ, ანუ მატყლიერთა შინა, ანუ სულიერთა, გინა ყოველსა ჭურჭელსა შინა **ტყავიერსა**, რომელსაცა შინა იყოს, მას შინა ნიში კეთროვნებისაჲ დადგრომილი არს, ლევ. 13,52 (გელ.); სავლეცა, რომელი-იგი ტაძარსა წინაშე ჯდა და **ტყავისმხეველ** იყო, სინ. მრავალთ. 240,18-19 და სხვ.

ქართულ **ტყავ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტყებ-** და ლაზური **ტკებ-** (მეგრული და ლაზური ფორმებისათვის ამო-სავალია საერთოზანური ***ტყობ-**, რომლისგანაც უმლაუტის შედეგად მივიღეთ მეგრ. **ტყებ-** და ლაზ. ***ტყებ-**. უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160 და შმდგ. **ტყ>ტკ** და **ტკ>ტ** პროცესების შესახებ ლაზურში იხ. ჩიქობავა 1936, 17. **ვ/ბ** შენაცვლება სხვა შემთხვევაშიც გვხვდება: ქართ. **კრავ-** :

მეგრ. **კირიბ-**, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 111). თ. გამყრელიძის აზრით, ზანურიდან არის შეთვისებული ბერძნულში ϰϖασ (Гамкрелидзе, Иванов, II, 1984, 908).

მასალა შეაპირისპირეს ვ. თოფურიამ (თოფურია 1937b, 143) და არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 70). ***ტყაჷ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 183).

***ტყარ-/ტყრ-**

ქართ. **ტყრ-** **ტყრ**-ომ-ა; **ტყრ**-იალ-ი

მეგრ. **ტყორ-** **ტყორ**-ინ-ი «კუება»; **ტყორ**-ინ-უნ-ს «აკუებს»; მო-**ტყორ**-ინ-უ «გააკუა» ...

ლაზ. **ტკორ-/ტორ-** ო-**ტკორ**-ინ-უ/ო-**ტორ**-ინ-უ «გაკუება»; **ტკორ**-ინ-ამ-ს «აკუებს»; **ტკორ**-ინ-უ «გააკუა» ...

სვან. **ტყჷრ-** **ტყჷრ**-ნ-ǟ-ჲ «მოფაღარათე»; ნა-**ტყჷრ**-ი-ელ-ǟ-ჲ «ნაფაღარათევი»

ქართული ენის დიალექტებში დასტურდება **ტყრ-** ძირისაგან ნაწარმოები ფუძეები, რომლებიც ხმიანობას, ხმის გამოცემას გამოხატავენ: **ტყრ**-იალ-ი «ტკაცანი; ჭექა» (ხევს.; ალ. ჭინჭარაულის ცნობით); **ტყრ**-ომ-ა «გრიალი; ჭექა» (ფშ.); **ტყრ**-იშ-იალ-ი «ძლიერი ხმაური» (მოხ.).

ქართული **ტყრ-** (<***ტყარ-**) ძირის შესატყვისებია მეგრული **ტყორ-**, ლაზური **ტკორ-** (<***ტყორ-**; **ტკორ->ტორ-**. **ტყ>ტკ** და **ტკ>ტ** პროცესების შესახებ ლაზურში იხ. ჩიქობავა 1936, 17) და სვანური **ტყჷრ-** (<***ტყარ-**).

მეგრული, ლაზური და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 184); ქართული ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 43-44). ***ტყარ-/ტყრ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 184).

***ტყე-**

ქართ. **ტყე-** **ტყე**

მეგრ. **ტყა-** **ტყა** «ტყე; სარეველა ბალახი»; **ტყა**-ლ-ონ-ი «ბუჩქნარი»; **ტყ**-არ-ი «ტყიური»; ო-**ტყა**-ლ-უ-შა «სანადიროდ» ...

ლაზ. **ტკა-/მტკა-** **ტკა**-შ-ი ქოთუმე/**მტკ**-ორ-ი/**მტკ**-ურ-ი ქოთუმე «ტყის ქათამი»; **მტკ**-ორ-ი ღეჯ-ი «ტყის ღორი»; **ტკა** «ველური ბალახი»; **მტკა** «ასკილი; მაყვალი» ...

სვან. **ტყე-** **ტყე**-ნ «კეტი»

დასტურდება ძველ ქართულში: შე-თუ ვინმე-სრულ იყოს **ტყესა** შეშისა კრვად მოყუსისა თანა, II სჯ. 19,5 (მცხეთ.), AKB; გამოვიდეს იგინი პალატით და მივიდეს ადგილსა **ტყეანსა** და უდაბნოსა, ილ. ქართვ. 32,23; იყო ადგილი იგი **ტყიანი** და კლდოვანი, შიო და ევაგრე 220,29 და სხვ.

ქართულ **ტყე-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტყა-**, ლაზური **ტკა-** (<***ტყა-**; **ტყ**>**ტკ** პროცესის შესახებ იხ. ჩიქობავა 1936, 17). შესაძლოა, სვანური **ტყე-ნ** უკავშირდებოდეს სხვა ქართველურ ენათა მასალას.

ქართული და მეგრული ენების მონაცემები დააკავშირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 2); ლაზური ექვივალენტი გამოავლინეს არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 247) და გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 184); სვანური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (იქვე; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 20). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა **ტყე(ნ)**- არქეტიპი (ЭСКЯ, 184; Klimov 1998, 193).

***ტყუ̂-**

ქართ. **ტყუ-/ტყ-** ვ-ი-**ტყუ**-ი; სი-**ტყუ**-ა; მე-**ტყუ**-ელ-ი; ვ-ი-**ტყ**-ოდ-ე ...
მეგრ. **ტყუ-** ი-ბ-**ტყუ**-უ-ქ/ვ-ი-**ტყუ**-უ-ქ «ვიტყვი»

დასტურდება უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში: იესუ მიხუგო და ხრქუა მას: შენ **ხიტყჳ**, მრკ. 14,62 (ხანმ.); სახლო ისრაჱლისაო, — **ხიტყჳს** უფალი, იერ. 18,6 (ხანმ.); ხიყო **სიტყუაჲ** უფლისაჲ ჩემდა და მრქუა მე, იერ. 18,5 (ხანმ.); გლოცავ თქუენ, ძმანო, მოწყალებითა ღმრთისაჲთა, წარუდგინენით ჴორცნი ეგე თქუენნი მსხუერპლად ცხოველად, სათნოდ ღმრთისა **მეტყუელი** ეგე მსახურებაჲ თქუენი, ჰრომ. 12,1 და სხვ.

ქართულ **ტყუ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ტყუ-**, რომელიც მხოლოდ I სერიის ზოგ მწკრივში იხმარება.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ტყუ̂-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 184).

***ტყუ̂-**

ქართ. **ტყუ-** შე-ა-**ტყუ**-ა «შეატყო»; შე-მა-**ტყუ**-ებ-ელ-ი «შემტყობი» შე-სა-**ტყუ**-ის-ი ...
მეგრ. **ტყუ-/ტყვ-** ვ-ა-**ტყუ**-ქ «ვატყობ»; ქი-ში-ვ-ა-**ტყვ**-ი «შევატყვე»; ში-ო-**ტყვ**-ებ-უ «შესატყობი»; **ტყვ**-ებ-ა/**ტყვ**-ინ-ა/**ტყუ**-ნ-აფ-ა «შეტყობა; გაგება» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მოავლინენით ჩუენდა კაცნი თქუენგანნი, რომელნი ბრძნად საგონებელ იყვნენ და საქმესა **შემატყუებელ**, რაჲთა სიტყუა-უგოთ ურთიერთას ამის ჯერისათჳს, ბალავარ. 143,33-35; მერმე, ვითარ **შეატყუა** ჯოჯიკ, ვითარმედ მას დღესა განვალს წმიდაჲ იგი ჴორცთა ამათგან, შუშ. 16,18-19; არს **შეტყუება**, რომელ არა არს კეთილ, ისუ ზირ. 19,28 O და სხვ.

ქართულ **ტყუ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ტყუ-/ტყვ-** ძირი.

ქართული და მეგრული ენების მასალა ერთმანეთს დაუკავშირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 331; შდრ.: ЭСКЯ, 184).

***ტყჳეც-**

მეგრ. **ტყვაც-/ტკვაც-** **ტყვაც**-ი/**ტკვაც**-ი «მეხის დაცემა»; გო-**ტყვაც**-ჷ «მეხი დაეცა» ...

ლაზ. **ტკვაც-** **ტკვაც**-უ-ნ «ფეთქდება; სკდება»; ნ-ა-**ტკვაც**-უ «ეცა» ...

სვან. **ტყც-** ლი-**ტყც**-ან-ე «დარტყმა»; ხ-ა-**ტყც**-ი «სცემს» ...

მეგრული **ტყვაც-/ტკვაც-**, ლაზური **ტკვაც-** (**ტკ**<**ტყ**; ამ მოვლენის შესახებ იხ. ჩიქობავა 1936, 17) და სვანური **ტყც-** (<***ტყჳეც-**) კანონზომიერად უნდა შეესატყვისებოდნენ ერთმანეთს.

მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 323).

***ტყლაშ-/ტყლეშ-/ტყლიშ-**

ქართ. **ტყლაშ-/ტყლეშ-/ტყლიშ-** **ტყლაშ**-უნ-ი; **ტყლეშ**-ა; **ტყლიშ**-ა «ძლიერად დაარტყა»

მეგრ. **ტყირაშ-/ტყირიშ-** **ტყირაშ**-უ-ა/**ტყირიშ**-უ-ა «ტყლეშა»; **ტყიროშ**-უნ-ს «ძლიერად ურტყამს» ...

ქართულ **ტყლეშ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტყირაშ-**; ხოლო ქართული **ტყირიშ-** ფორმის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **ტყირიშ-**. მეგრული **ტყიროშ-** ფუძის შესატყვისად ქართულში **ტყლაშ-** გვაქვს.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36).

***ტყორც-**

ქართ. **ტყორც-** **ტყორც**-ებ-ა; სა-**ტყორც**-ი ...

ლაზ. **ტკოჩ-** ო-**ტკოჩ**-უ «გადაგდება»; გე-**ტკოჩ**-უ «გადააგდო; გადაისროლა»; ბ-ო-**ტკოჩ**-ი «გადავაგდე»; ნ-უ-**ტკოჩ**-უ «გადაუგდო»; ნო-**ტკოჩ**-ი «ნატყორცნი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: რამეთუ, ესერა, ცოდვილთა გარდაუცუამს მშჳლდსა მათსა და განმზადნეს ისარნი მშჳლდსა მათსა, რაჲთამცა **სტყორცეს** ბნელსა შინა ფარულად გულითა წრფელთა, ფსალმ. 10,2; წარწყმდა იგიცა ჴელითა დედაკაცისაჲთა და **ტყორცებითა** ქვისაჲთა, ბას. კეს. სწავლ. 199,30; სიმრავლჱ **ტყორცებულთა** მათ ისართაჲ შეიპყრობდა ჰაერსა მზისასა, გობრ. 176,31 და სხვ.

ქართულ **ტყორც-** (<***ტყორც-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ტკოჩ-** (<***ტყორჩ-**. **ტყ**>**ტკ**; ამ მოვლენის შესახებ იხ. ჩიქობავა 1936, 17. **რ** ლაზურ ძირში დაკარგულია; იხ. ჩიქობავა 1938, 326).

მეგრულსა და სვანურში შესატყვისი ძირები გამოვლენილი არ არის.

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1936, 325-326; შდრ.: ЭСКЯ, 184).

***ტყუ-**

ქართ. **ტყუ-** **ტყუ**-ი-ს; **ტყუ**-ილ-ი/**ტყუ**-ვ-ილ-ი; მ-**ტყუ**-ვ-არ-ი ...

მეგრ. **ტყუ-** **ტყუ**-აფ-ა/**ტყუ**-რ-აფ-ა «მოტყუება»; **ტყუ**-რ-აფ-ილ-ი «შეცდენილი» ...

სვან. **ტყო-** ლი-რ-**ტყჵ**-ლ-ა̈ლ «ტყუილი»

გვხვდება ძველ ქართულში: აღდგეს ჩემ ზედა მოწამენი სიცრუვისანი და **ტყუოდეს** უშჯულოებითა მათითა, ფსალმ. 26,12; **ჰტყუეს** უფალსა მათსა, — თქუა უფალმან, იერ. 5,11 OJ; უკუეთუ ვინმე **ტყუვილით** ხაცთუნებდეს, ხანმ. მრავალთ. 8av,7-9a; **ტყუვილი** შორს-ყავ ჩემგან, იგავნი 30,8 O და სხვ.

ქართულ **ტყუ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ტყუ-** (**ტყუ-რ-** ფორმაში **რ** განვითარებულია) და სვანური **ტყჵ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1984, 44); მანვე გამოავლინა სვანური ექვივალენტი (Fähnrich 1991, 16).

***ტყუბ-**

ქართ. **ტყუბ-** **ტყუბ**-ნ-ი «ტყუპები»

მეგრ. **ტყუბ-**/**ტკუბ-** **ტყუბ**-ი/**ტკუბ**-ი «ტყუპები»

ლაზ. **ტყუბ-**/**ტკუბ-**/**ტუბ-** **ტყუბ**-ი/**ტკუბ**-ი/**ტუბ**-ი «ტყუპები»

სვან. **ტყუბ-**/**ტყუ̂იბ-** **ტყუ̂იბ** «ტყუბები»; ნა-**ტყუბ**-ა̈რ «id.»

გვხვდება ძველ ქართულში: ყურდგელნი მრავლად მშობელ არიედ და თხანი ველურნი და არნნი შობედ **ტყუბთა**, ექუს. დღეთ. (აბ.) 130,27-28.

ქართულ **ტყუბ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ტყუბ-/ტკუბ-** (<**ტყუბ-**), ლაზური **ტყუბ-** (**ტკუბ-**<**ტყუბ-**; **ტკუბ-**> **ტუბ-**. **ტყ**>**ტკ**, **ტყ**>**ტ** პროცესების შესახებ იხ. ჩიქობავა 1936, 17) და სვანური **ტყუბ/ტყუ̂ბ**<***ტყუ̈ბ**<**ტყუბ** (იხ. ЭСКЯ, 185).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1911-1914, 420; იხ. აგრეთვე Кипшидзе 1914, 329, სადაც შედარებულია ქართ. **ტყუბ-** და მეგრული **ტყუბ-/ტკუბ-**); ქართული და სვანური — ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 618). ***ტყუბ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 184).

***ტყურბ-**

ქართ. **ტყურბ-** **ტყურბ**-ლ-ა «ერთგვარი სოკო»

სვან. **ტყუბ-** **ტყუბ**-ულ «ერთგვარი სოკო»

სულხან-საბას განმარტებით, «**ტყურბლა** ხის სოკო საჭმელი». დასტურდება იმერულ დიალექტში: **ტყუბლა** «ხის სოკო»; **ტყუბლა-სოკო** «ხის სოკო» (ძოწენიძე 1974, 370).

ქართულ **ტყურბ-** ძირს შეესატყვისება სვანური **ტყუბ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24).

# უ

***უ-**

ქართ. **უ-** (სასხვისო ქცევის პრეფიქსი) **უ**-ჩუენ-ებ-ს; **უ**-ნ-ებ-ს «სურს»; **უ**-ვი-ს «ჰყავს» ...

მეგრ. **უ-** (სასხვისო ქცევის პრეფიქსი) **უ**-ჭან-ს «უკერავს»; **უ**-თას-უნ-ს «უთესავს»; **უ**-ხაჩქ-უნ-ს «უთოხნის» ...

ლაზ. **უ-** (სასხვისო ქცევის პრეფიქსი) **უ**-ბღ-აფ-ს «ჰპარსავს»; ქო-დ-**უ**-დგ-უ «დაუდგა»; **უ**-ბონ-უმ-ს «ჰბანს» ...

სვან. **ო-** (სასხვისო ქცევის პრეფიქსი) ხ-**ო**-შხ-ი «ვუწვავ»; ხ-**ო**-სგდ-ი «უყურებს»; ხ-**ო**-ხტ-აჳ-ი «უხატავს»; ხ-**ო**-რ-ი «ჰყავს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მონასა ჩემსა **ხუ**ბრძანა, მ. 8,9 (**ხ**ანმ.); მი**ხუ**გო ანგელოზმან მან, მ. 28, 5 (**ხ**ანმ.); ადრე წარვედით და **ხუ**თხართ მოწაფეთა მისთა, მ. 28,7 (**ხ**ანმ.); მო**ხუ**წოდა ათთა მონათა

თჳსთა, მრკ. 10,41 (ხანმ.); ხუწოდეს სახელი მისი იესუ, რომელ-იგი ხეწოდა ანგელოსისა მისგან, ლ. 2,21 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **უ-** პრეფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **უ-**, ლაზური **უ-** და სვანური **ო-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 13); სხვა ქართველურ ენათა მასალა მოიხმო გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 87-89). ***უ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 185).

***უ- -არ**

ქართ. **უ- -არ** (მიმღეობის საწარმოებელი ცირკუმფიქსი) **უ**-მე-ც-**არ**-ი «უვიცი; უცნობი; გამოუცდელი»; **უ-მცხუ-არ**-ი «გამოუმცხვარი»; **უ**-პოვ-**არ**-ი «ღარიბი» ...

მეგრ. **უ- -ენჯ-/-ინჯ-** (მიმღეობის საწარმოებელი ცირკუმფიქსი) **უ**-რჩქ-**ენჯ**-ი/**უ**-რჩქ-**ინჯ**-ი «უცოდინარი»

დასტურდება ძველ ქართულში: ოდეს ხყოფდე შენ სადილსა, ხხადე გლახაკთა **უმეცართა**, ლ. 14,13 (ხანმ.); მეკეცემან რაჟამს ქმნის კეცისჭურჭელი და შედგის იგი საცხობელსა, საზომით შეუდვის ქუეშე მისა და არა ფრიად დაილეწოს კეცისჭური; და არცა დააკლის ალი, რაჲთა არა **უმცხუარი** დაშთეს და განირყუნეს, მამ. სწავლ. 309,33-36; რამეთუ არა **უპოვარ** იყო ყოვლადძლიერი ჴელი შენი, რომელმან დაჰბადე სოფელი უსახოჲსაგან ნივთისა, სიბრძ. 11,17 O და სხვ.

ქართულ **უ- -არ** ცირკუმფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **უ- -ენჯ-/უ- -ინჯ-** (შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4; **ნ** განვითარებულია **ჯ**-ს წინ; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98; **ნ**-ს წინა პოზიციაში ქართული **ა**-ს შესატყვისად წარმოდგენილია **ი**. ამ მოვლენის შესახებ იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24).

***უ- -ელ**

ქართ. **უ- -ელ** (მიმღეობის საწარმოებელი ცირკუმფიქსი) და-**უ**-წერ-**ელ**-ი; **უ**-გინ-ებ-**ელ**-ი; **უ**-გრძნ-ებ-**ელ**-ი ...

მეგრ. **უ- -უ**; **უ- -ალ** (მიმღეობის საწარმოებელი ცირკუმფიქსი) **უ**-ძირ-აფ-**უ** «უნახავი»; **უ**-ჩინ-ებ-**უ** «უცნობი»; **უ**-გურ-აფ-**უ** «უსწავლელი»; **უ**-ღურ-**ალ**-ი «უკვდავი» ...

ლაზ. უ- -უ (მიმღეობის საწარმოებელი ცირკუმფიქსი) უ-ქიმ-ინ-უ «მოუზელელი»; უ-გუბ-უ «მოუხარშავი»; უ-ჭარ-უ «დაუწერელი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: აქუნდა ჴელთა მისთა წიგნი **უბეჭდველი**, ნეემ. 6,4 O; არა შჭამოთ მისგანი **უგბოლველი**, არცა მგბარი წყლითა, გამოსლვ. 12,9 O; იგი სიტყუასა მას ზედა შეძრწუნდა, რამეთუ **უჩუეველ** იყო მამათა მიმართ ზრახვასა, სინ. მრავალთ. 9,7-8 და სხვ.

ქართულ უ- -ელ ცირკუმფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული უ- -ალ, უ- -უ და ლაზური უ- -უ (შესატყვისობა ქართ. -ელ : მეგრ. -უ : ლაზ. უ კანონზომიერია; იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-89).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24).

*უ- -ო

ქართ. უ- -ო (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) უ-მიზეზ-ო; უ-მზ-ო; უ-მკუიდრ-ო ...

მეგრ. უ- -ო (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) უ-დიდ-ო «უდედო»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **უბადო** იქმნა ყოველი ქუეყანაჲ, იერ. 4,20 OJ; მარჩბივთმშობელნი ყოველნი, **უბერწონი**, ქებ. ქებ. 4,2 (ავსტრ.); ხიტყოდა, ვითარმედ: **უზრალო** ვარ მე და არა ვიცი მამაკაცი, იაკობის წინარესახარ. 86r,6-9a; უშჯულოებისა გზითა ალვივსენით და წარწყმედისაჲთა, და ვიდოდეთ უდაბნოთა **უგზოთა**, სიბრძნ. 5,7 OJ; ისმინე ჴმაჲ **უგინცოჲსაჲ**, ესთერ 14,19 O და სხვ.

ქართულ უ- -ო ცირკუმფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული უ- -ო.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24).

*უ- -ურ

ქართ. უ- -ურ (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) უ-გუნ-ურ-ი; უ-სუს-ურ-ი; უ-კაც-ურ-ი/უ-კაც-რულ-ი ...

მეგრ. უ- -ურ (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) უ-ჭკომ-ურ-ი «უჭმელი»; უ-შუ-მ-ურ-ი «უსმელი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: და თქუა: რომელი არს **უგუნურთაგან**, იგავნი 9,4 (ხანმ.); ბურღალთაგან ყოველნი სოფელნი ჭირსა შინა იყვნეს და კნინღა **უკაცრულ**, იოვ. და ეფთ. 90,1; ვალნ იგი უვალთა

ადგილთა და **უკაცურთა** და ძნელთა ღადოთა, A-1105 175v; დაგიგო პური და ჭამე, რამეთუ მოგზაურ ხარ შენ და **უსუსურ**, I მეფ. 28,22 O და სხვ.

ქართულ **უ- -ურ** ცირკუმფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **უ- -ურ**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24).

***უბე-**

ქართ. **უბე- უბე-ჲ**

მეგრ. **უბა-/ლუბა-/ლგბა- უბა/ლუბა/ლგბა** «უბე»

ლაზ. **უბა-/ობა- უბა/ობა** «უბე; ქალის ძუძუები»

დასტურდება ძველ ქართულში: დააძინა **უბეთა** თჳსთა და ყრმაჲ იგი თჳსი მომკუდარი შემოაწვინა **უბეთა** ჩემთა, III მეფ. 3,20 O; ქვითა სცემდეს და დახეთქეს **უბე** მისი, რიფსიმეს წამ. 175,19 და სხვ.

ქართულ **უბე-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **უბა** (**ლუბა/ლგბა<უბა ლ**-ს განვითარების შედეგად, შდრ.: **ლეკალ**-ი, ქართულიდან ნასესხები), **ლაკაცია** (ქართულიდან ნასესხები) და სხვ. **ლ**-ს განვითარების შესახებ ანლაუტში იხ. Кипшидзе 1914, 07) და **უბა** (**ობა** მეორეული ფორმაა, იხ. ЭСКЯ, 185).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 75); ლაზურის მასალა მოიხმო გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 185; იხ. აგრეთვე მაჭავარიანი 1965, 15). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისთვის აღადგინა ***უბე-/ა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 185).

***-უნ**

ქართ. **-უნ** (კაუზატივის მაწარმოებელი სუფიქსი) ვ-ა-ცთ-**უნ**-ებ; ვ ა-ცთ-**უნ**-ე; რწმ-**უნ**-ებ-ა ...

ლაზ. **-უნ** (კაუზატივის მაწარმოებელი სუფიქსი) ო-ჩხ-**უნ**-ამ-ს «ათობობს; აცხუნებს»; ო-ცხ-**უნ**-უ «რჩევა»; ცხ-**უნ**-უფ-ს «არჩევს» ...

სვან. **-უნ** (კაუზატივის მაწარმოებელი სუფიქსი) ხ-ä-შხ-**უნ**-ე «აწვევინებს»; ხ-ä-ჭმ-**უნ**-ე «ათიბვინებს»; ქä-ხ-კიდ-**უნ**-ე «გამოატანინა» ...

დასტურდება ძველ ქართულ ენაში: ზაკუვით შეიტყუებენ და **შეაცთუნებენ** კაცთა, მამ. სწავლ. 52,24; გხედავ შენ შეცთომილსა კუალსა კაცთა მაგათ, რომელთა **შეგაცთუნეს** შენ, აპოკრ. მოციქ. 4,8-9; ჩუენ

არა გჳტევნა უფალმან **შეცთუნებად** ეშმაკისა მიერ, A-689 290v,20-22a; ხოლო თჳთ იესუ არა **ხარწმუნებდა** მათ თავით თჳსით, რამეთუ იცოდეს იგი ყოველთა, ი. 2,24 (ხანმ.); უკუეთუ ხესმეს ესე მთავარსა მას, ჩუენ **ხუარწმუნოთ** მას და თქუენ უზრუნველ ვყვნეთ, მ. 28,14 L; (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **-უნ** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **-უნ** (რომელიც მეტად იშვიათად იხმარება) და სვანური **-უნ**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 214); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 185; იხ. აგრეთვე გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 276). ***-უნ** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 185).

***უპე-**

ქართ. **უპე-** უპე-ჲ «ჭიპი; წიაღი»
ლაზ. **უმპა-/ომპა-** **უმპა/ომპა** «ჭიპი»

დასტურდება ძველ ქართულში: შობასა მას, ოდეს იშევ, არა შეგიხჳ-ეს **უპჱ** შენი და წყლითა არა განიბანე, ეზეკ. 16,4 O; **უპე** J; რომელთა უყოფიეს მონაგები და დამკჳდრებულ არიან **უპესა** ქუეყანისასა, ეზეკ. 38,12 OJ; აღმოავსებედ **უპესა** და მუცელსა თჳსსა, სინ. მრავალთ. 110,18 და სხვ.

ქართულ **უპე-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **უმპა** (<***უპა მ-ს** განვითარების შედეგად, იხ. ЭСКЯ, 186; **ომპა**<**უმპა** <***უპა**).

მეგრულ **ომპა** სიტყვას, რომელსაც გ. კლიმოვი ქართული და ლაზური ენების მასალასთან აკავშირებს (იხ. ЭСКЯ, 186), საკმაოდ გან-სხვავებული მნიშვნელობა აქვს.

ქართული და ლაზური ენების მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 69); ნ. მარს მიაჩნდა, რომ ლაზურში ძირი ბერძნუ-ლიდანა არის ნასესხები. გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***უპე-/ა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 186).

***-ურ**

ქართ. **-ურ** (უქონლობის გამომხატველი სუფიქსი) კუდ-**ურ** «უკუდო»
სვან. **-ურ** (უქონლობის გამომხატველი სუფიქსი) ხეხ-**ურ** «უცოლო»; დი-**ურ** «უდედო»; ნიც-**ურ**/ლიც-**ურ** «უწყლო» ...

უქონლობის გამომხატველი **-ურ** სუფიქსი ქართული ენის ინგილოურ დიალექტში გადმონაშთის სახითაა შემონახული.

ქართულ **-ურ** სუფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **-ურ**.

მასალა მ. ჯანაშვილმა შეაპირისპირა (ჯანაშვილი 1906, 28).

***ურჩხ-**

ქართ. **ურჩხ-** **ურჩხ**-ი «ნაწლავი»

ლაზ. **ინჩხ-** **ინჩხ**-ი-**მენჩხ**-ი «ნაწლავი»

დასტურდება ძველ ქართულში: ხოლო უკუეთუ მკურნალობისა რაჲმე მოღუაწებაჲ იქმნას მათთჳს და თელგმისმჭამელი რაჲმე წამალი მიეცემის და შეკრებული იგი **ურჩხთა** შინა სტომაქისათა განითხიოს და წარირღუნას, Ost.-3 88r,1-10b; არა უქმად მდებარე არიან ცხოველთა შორის ... **მრავალურჩხნი** და წელსხჳლნი, ექუს. დღეთ. (აბ.) 110,8.

სულხან-საბას ლექსიკონში გვაქვს: «**ურჩხი** უკანა ნაწლევი»; «**მრავალურჩხი** მრავალნაწლევი».

ქართული **ურჩხ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს ლაზური **ინჩხ-** (<***უნჩხ**-<***ურჩხ**-. ***რჩ**>**ნჩ** ასიმილაციით. ამ ტიპის ასიმილაციის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 122-128). ლაზური **ინჩხი-მენჩხ**-ი რედუპლიცირებული ფუძე ჩანს.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 25).

***უფ-**

ქართ. **უფ**-/**ფ-** **უფ**-ალ-ი; მე-**უფ**-ე/მე-**ფ**-ე; ს-**უფ**-ევ-ა ...

მეგრ. **ფ-** მა-**ფ**-ა «მეფე»

ლაზ. **ფ-** მა-**ფ**-ა-წკარ-ი «მეფისწყარო»

დასტურდება ძველ ქართულში: კმა არს მოწაფისა, ხიყოს თუ ვითარცა მოძღუარი თჳსი და მონაჲ იგი, ვითარცა **უფალი** თჳსი, მ. 10,25 (ხანმ.); შენ ხარა **მეუფჱ** ჰურიათაჲ? მრკ. 15,2 (ხანმ.); დაღათუ შეწუხნა **მეფჱ**, მ. 14,9 (ხანმ.); ხემსგავსა **სასუფეველი** ღმრთისაჲ კაცსა **მეფესა**, რომელმან ყო ქორწილი ძისა თჳსისაჲ, მ. 22,2 (ხანმ.) და სხვ.

ქართულში **მეუფე**>**მეფე** (უმახვილო პოზიციაში **უ**>**ჳ**, შემდეგ კი **ჳ** **ფ**-ს წინ დაიკარგა, შდრ.: ЭСКЯ, 133).

ქართულ **მეფე** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მაფა** და ლაზური **მაფა** (რომელიც შემონახულია **მაფაწკარ**- კომპოზიტში).

ქართული და მეგრული ენების მასალა პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895 XII, 103); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ნ. მარმა

(Марр 1914, 72). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათ-ვის აღადგინა ***მე-უფ-ე-**, ***უფ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 133; 186; Klimov 1998, 120; 196).

***ულ-**

ქართ. **ულ-** **ულ**-ელ-ი

მეგრ. **ულ-** **ულ**-უ «ულელი»

სვან. **ულ-** **ულ**-ჷ-ა «ულელი»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: აღიღეთ **ულე-ლი** ჩემი თქუენ ზედა, მ. 11,29 (ხანმ.); **ულლეული** კართაჲ ვიყიდე ხუ-თი, ლ. 14,19 DE; ხოლო უკუეთუ ვერ პოოს კელმან მისმან **ულლე-ული** გურიტთაჲ, ლევ. 5,11 (გელ.) და სხვ.

ქართულ **ულ-ელ** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ულ-უ** (შესატყვისობა ქართ. **-ელ** : მეგრ. **-უ** : ლაზ. **-უ** კანონზომიერია; იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-92) და სვანური **ულ-ჷ**-ა (-ა სუფიქსია).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭა-რაია 1895, XII, 113); ქართული და სვანური — ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 634). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენი-სათვის აღადგინა ***ულელ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 186; შდრ.: ფენრიხი, სარ-ჯველაძე 1990, 310; Klimov 1998, 196).

# ფ

***ფალ-/ფლ-**

ქართ. **ფალ-/ფლ-** **ფლ**-ავ-ს; და-**ფლ**-ვ-ა; სა-**ფლ**-ავ-ი ...

მეგრ. **ფულ-** **ფულ**-უ-ა «დამალვა; დამარხვა»; ვ-**ფულ**-უნ-ქ «ვმალავ; ვმარხავ; ვკრძალავ»; დო-ვ-**ფულ**-ი «დავმალე; დავმარხე; დავ-კრძალე»; ვ-უ-**ფულ**-უ-უ-ქ «ვიმალები; ვიმარხები»; მა-**ფულ**-არ-ი «დამმალველი»; **ფულ**-ირ-ი «დამალული; საიდუმლო» ...

ლაზ. **ფულ-/მფულ-** ო-**მფულ**-უ «დამალვა; დამარხვა»; მ-**ფულ**-უმ/**ფულ**-უმ «ვმალავ; ვმარხავ»; მ-**ფულ**-ი/**ფულ**-ი «დავმალე; და-ვმარხე» ...

გვხვდება ძველ ქართულში: მეგჳპტელნი **ჰფლვიდეს** მათგანთა მკუდართა ყოველთა, რიცხუთა 33,4 (გელ.); აქა **ჰფლავს**, H-341 814; **ფლვით** ვირებრ **დაიფლას**, შემპალი გარდადვან გარე ბჭეთა იერუსალჱმისათა, იერ. 22,19 OJ; აღვიდა იოსებ **დაფლვად** მამისა თჳსისა, შესაქმ. 50,7 O; **დამფალთ** მე **საფლავსა** მას, სადა-იგი კაცი იგი ღმრთისაჲ **დაფლულ** არს მას შინა, III მეფ. 13,31 O და სხვ.

ქართულ **ფალ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფულ-** და ლაზური **ფულ-** (მეგრული და ლაზური ფორმებისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ფოლ-**. **ო>უ** მოხდა **ფ**-ს ზეგავლენით, იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122. ლაზური **მფულ-<ფულ-**, იხ. ჩიქობავა 1938, 330).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 192); ლაზური ექვივალენტი მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 330). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ფალ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 187; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 311; Klimov 1998, 197).

***ფან-/ფენ-/ფინ-**

ქართ. **ფან-/ფენ-/ფინ-** სა-**ფან**-ელ-ი; გან-**ფენ**-ა; გან-**ფინ**-ა ...

მეგრ. **ფინ-** **ფინ**-უ-ა «გაშლა; გაფენა»; გინგ-ვ-ო-**ფინ**-ი «გავშალე; გავფინე»; გო-**ფინ**-უ «გაშალა» ...

ლაზ. **ფინ-/მფინ-** ო-**ფინ**-უ «გაფენა; გაშლა»; ვ-ო-**ფინ**-ამ «ვშლი»; ვ-ო-**ფინ**-ი «გავშალე; გავფინე» ...

სვან. **ფ̄ინ-** ლი-**ფ̄ინ**-ე «გაფენა»

დასტურდება ძველ ქართულში: სენაკნი იგი მრჩობლ აღაშენნა და სარკუმელნი გუჱრდით არა დაუტევნა, არამედ **ზედასაფანელით** სანათურნი განახუნა, ეპიფ. კჳპრ. 15,9-11; მოიღო დედაკაცმან სარქუელი და დაარქუა ორმოსა მას და მას ზედა გარდაჰფინა **საფანელი** და აქმობდა ლღლჳსკუერსა, II მეფ. 17-19 O; მზირთა მათ შეიმართეს და **განეფინნეს** გაბას შინა, მსაჯ. 20,37 O; ხოლო სასოებამან არა არცხჳნის, რამეთუ სიყუარული ღმრთისაჲ **განფენილ** არს გულთა შინა ჩუენთა სულითა წმიდითა, ჰრომ. 5,5 და სხვ.

ქართულ **ფან-/ფენ-/ფინ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ფინ-**, ლაზური **ფინ-** და სვანური **ფინ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 104; ჭარაია 1918, V); ლაზური მასალა მოიხმო არნ.

ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 329); სვანური — გ. კლიმოვმა (Климов 1960, 24). მანვე საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ფინ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 189; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 316; Klimov 199).

***ფარ-**

ქართ. **ფარ-** ვ-**ფარ**-ავ; და-ვ-**ფარ**-ე; **ფარ**-ვ-ა; და-**ფარ**-ვ-ა; მ-**ფარ**-ვ-ელ-ი; სა-**ფარ**-ვ-ელ-ი ...

მეგრ. **ფორ-** **ფორ**-უ-ა «ფარვა; დაფარვა»; ვ-**ფორ**-ჷნ-ქ «ვფარავ»; ვ-**ფორ**-ი «დავფარე»; ვ-ა-**ფორ**-უ-უ-ქ «ვეფარები»; მა-**ფორ**-ალ-ი «დამფარველი»; ო-**ფორ**-ალ-ი «სახურავი; საფარველი» ...

სვან. **ფარ-/ფრ-** ლი-ლ-**ფარ**-ი «დაფარვა»; ლი-**ფრ**-ენ-ი «დაფარება»; ხ̂უ-ი-ლ-**ფარ**-ი «ვიფარებ»; ხ-ა-**ფრ**-ენ-ი «აფარებს»; ათ-**ფარ**-ე «დააფარა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ღრუბელი ნათლისაჲ **ხფარვიდა** მათ, მ. 17,5 (ხანმ.); ძალი მაღლისაჲ **გფარვიდეს** შენ, იაკობის წინარესახარ. 67r,10-11a; შეიღო კიდობანი იგი შინაგან კარავსა მას და დაჰბურა **საფარველი** იგი კრეტსაბმელისაჲ, გამოსლვ. 40,21 O; საგრილ არს სიცხისაგან და **საფარველ** დღესაშოვალსა, ისუ ზირ. 31,19 O; უნებლიაჲთ გამოაცხადეს, რომლისაჲ **დაფარვაჲ** უნდა, სინ. მრავალთ. 36,14; არა არს **დაფარულ**, რომელი არა გამოცხადნეს, მ. 10,26 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ფარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფორ-** და სვანური **ფარ-** (**ფრ-**<**ფარ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. წერეთელმა (Tsereteli 1959, 81); სვანური ექვივალენტი გამოავლინა და ***ფარ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 187; შდრ.: Klimov 1998, 197).

***ფარ-**

ქართ. **ფარ-/ფრ-** **ფრ**-ენ-ა; **ფრ**-ინ-ვ-ა; **ფრ**-თ-ე; მ-**ფრ**-ინ-ვ-ელ-ი ...

მეგრ. **ფურ-** **ფურ**-ინ-უ-ა «ფრენა»; ბ-**ფურ**-ინ-ჷნ-ქ «ვფრინავ»; გო-ვ-**ფურ**-ინ-ი «გავფრინდი» ...

ლაზ. **ფურ-** **ფურ**-თ-ინ-

დასტურდება ძველ ქართულში: არა გეშინოდის შენ შიშისაგან ღამისა, არცა ისრისაგან, რომელი **ფრინავნ** დღისი, ფსალმ. 90,5;

**ფრინვიდენ** ნავებითა უცხოთაჲთა ზღუასა, ესაია 11,14 J; **ფრინვით** მსწრაფლ ჰაერთა შინა ვიქცევით, Sin.-11 88v; **მფრინველთა** ცისათა დაიმკჳდრეს რტოთა მისთა, ლ. 13,19 (ხანმ.); დამიცევ მე, უფალო, ვითარცა გუგაჲ თუალისაჲ და საფარველსა **ფრთეთა** შენთასა დამიფარე მე, ფსალმ. 16,8 და სხვ.

ქართული **ფრ-** ძირი ***ფარ-** ფორმისაგან უნდა მომდინარეობდეს (შდრ.: **ფარფატ-** ფუძე, რომელიც, საფიქრებელია, ამავე **ფარ-** ძირს შეიცავს).

ქართულ **ფარ-** კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფურ-** და ლაზური **ფურ-** (მეგრული და ლაზური ფორმებისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ფორ-**. **ო>უ** მოხდა **ფ**-ს ზეგავლენით, იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122). ლაზური **ფურ-თ-ინ-** ფუძე, გ. კლიმოვის აზრით, სხვა ფუძესთან კონტამინაციის შედეგია (ЭСКЯ, 190).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 103); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***ფრინ-** (ЭСКЯ, 190) და ***ფრ-ენ-**/**ფრ-ინ-** (Klimov 1998, 203) არქეტიპები.

***ფარ-**

ქართ. **ფარ-** **ფა-ფარ-**ი

მეგრ. **ფორ-** **ფო-ფორ-**ი «ფაფარი»

სვან. **ფალ-** **ფა-ფალ** «ფაფარი»

სულხან-საბას განმარტებით, «**ფაფარი** ცხენის კისრის თმა». საფიქრებელია, რომ **ფაფარ-** რედუპლიცირებული ფუძეა (**ფა-ფარ-** <***ფარ-ფარ-**).

ქართულ **ფა-ფარ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფო-ფორ-** და სვანური **ფაფალ-** (შესატყვისობა ქართ. **რ** : სვან. **ლ** ფუძეში ბაგისმიერი თანხმოვნის არსებობით აიხსნება, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 14).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 614); ქართული და მეგრული კ. ბუდამ (Bouda 1955, 200; იხ. აგრეთვე Schmidt 1962, 135). ***ფაფარ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 187).

***ფართხ-/ფრთხ-**

ქართ. **ფართხ-/ფრთხ-** **ფრთხ**-იალ-ებ-ს; **ფრთხ**-იალ-ი; **ფართხ**-ალ-ი ა-**ფრთხ**-იალ-დ-ა ...

ლაზ. **ფურთხ-** ო-**ფურთხ**-უ/ო-**ფუთხ**-ინ-უ «აფრენა»; **ფუთხ**-უ-რ «ვფრინდები»; **ფუთხ**-ი «ავფრინდი»; **ფუთხ**-ერ-ი-**ფუთხ**-ერ-ი «ფრენა-ფრენით» ...

ქართულ **ფართხ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ფუთხ-** (<***ფურთხ-**).

ქართული და ლაზური ენების მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1985, 28).

***ფარფატ-**

ქართ. **ფარფატ-** **ფარფატ**-ებ-ს; და-**ფარფატ**-ებ-დ-ა; **ფარფატ**-ი; მო-**ფარფატ**-ე ...

მეგრ. **ფორფოტ-** **ფორფოტ**-ი «ფარფატი»; **ფორფოტ**-ენ-ს «ფარფატ-ებს»; ქ̌-**ფორფოტ**-უ «იფარფატა» ...

ქართულ **ფარფატ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფორფოტ-**. **ფორფოტ**-ი გვხვდება იმერულსა და ქართლურში და მეგრულიდანაა ნასესხები.

***ფარფატ-** რედუპლიცირებული ფუძე ჩანს. **ფარ-** ძირს კავშირი აქვს ***ფარ-/ფრ-** ძირთან.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36).

***ფარცხ-**

ქართ. **ფარცხ-/-ფრცხ-/ფრჩხ-** **ფარცხ**-ი; **ფრცხ**-ილ-ი/**ფრჩხ**-ილ-ი; **ფრცხ**-ენ-ა/**ფრჩხ**-ენ-ა; **ფრცხ**-ენ-ს/**ფრჩხ**-ენ-ს ...

მეგრ. **ბუცხ-/ბირცხ-** **ფოცხ**-ი «ფოცხი»; **ბუცხ**-ა/**ბირცხ**-ა «ფრჩხილი»; აკა-**ბუცხ**-ა «ძალიან მცირე» ...

ლაზ. **ბუცხ-** **ბუცხ**-ა «ფრჩხილი; ფოცხი»; **ბუცხ**-უფ-ს «ფოცხავს»; დო-**ბუცხ**-უფ-ს «დაფოცხავს» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ყოველსა საცხოვარსა, რომელსა გან-ყოფილ იყოს ჭლაკი და **ფრცხილითა ფრცხენდეს** და აღმოიცოხნიდეს საცოხნელსა, საცხოვართა შორის ესე ჭამეთ, ლევ. 11,3 O; შეუპყრის წუერი **ფრჩხილისაჲ** მახითა მით მცირითა, Sin.-97 46r და სხვ.

ძველ ქართულში **ფრჩხილ-** «სატანჯველ იარაღსაც» აღნიშნავს: **ფრჩხილებითა** რკინისაჲთა ხუეტნეს გუერდნი მისნი, დიდი სჯნაქს. 17,31-33; რომელმან უბრძანა ძელსა დამოკიდებაჲ და **ფრჩხილებითა** რკინისაჲთა ხუეტაჲ გუერდთა მისთაჲ, იქვე 26,3-5; დამოკიდებული რკინისა **ფრჩხილებითა** ძლიერად იხუეტა, იქვე 240,20-21 და სხვ.

ქართ. **ფარცხ-** (<***ფარცხ-**) ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **ფოცხ-**, რომელიც ნასესხებია ქართულშიც. **ფარცხ-** ძირის კავშირი **ფრცხ-/ფრჩხ-** ზმნურ ძირთან ეჭვს არ უნდა იწვევდეს (ძირის შეკუმშვას იწვევს ზმნური **-ენ** და სახელური **-ილ** სუფიქსები).

ქართული **ფრცხ-** ძირეულ ალომორფს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ბირცხ-** (<***ბრ̥ცხ-**. ***რ̥**-ს ვოკალიზაციის შედეგად ჩამოყალიბდა **ურ** მიმდევრობა, რომელიც შემდგომ **უ>ი** პროცესის შედეგად **ირ** კომპლექსად გარდაიქმნა) და ლაზ. **ბუცხ-** (<***ბურცხ-** <***ბრ̥ცხ-**. საერთოქართველური მარცვლოვანი ***რ̥** სონანტის რეფლექსების შესახებ მეგრულსა და სვანურში იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 96). აღსანიშნავია, რომ მეგრულში წარმოდგენილია **ბუცხ-** ვარიანტიც: აკა-**ბუცხ**-ა «ძალიან მცირე» (ეტიმოლოგიურად: «ფრჩხილისოდენა», იხ. ჩიქობავა 1938, 62); შდრ.: ძველი ქართული **ფრჩხილისოდნობა** «სიმცირე; მცირეწლოვანება»: სიჩჩოჲთგან და **ფრჩხილისოდნობითგან** მართლმადიდებელნი ვართ, Jer.-151 161r,1-2.

მეგრ. **ბუცხ-<ბურცხ- რ**-ს დაკარგვით, ისე როგორც ლაზ. **ბუცხ-**.

ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში დასტურდება **ფუცხუ** «ჩანგალი». როგორც სულხან-საბა მიუთითებს: «ესე არს კავოედი რკინა, ქვაბით ჴორცთა ამოსაღებელი»: ამან ქმნა ყოველივე იგი სასანოვაგე ჭურჭერი საკურთხეველისაჲ, ხარისხი მისი, და საცეცხური მისი და ფიალები მისი, და **ფუცხუები** მისი რვალისაჲ, გამოსლვ. 38,23 O; მაშინ მოვიდა ყრმაჲ ერთი მღდელისაჲ აღმოღებად ჴორცისა მის და ჴელთა აქუნდა **ფუცხჳ** სამპირი, და შთაყვის იგი სიავსა, გინა ქოთანსა, გინა ქუაბსა და პირველად რაჲცა მოემთხჳის **ფუცხუსა** მას, იგიცა წარიღის მღდელისა მის, I მეფ. 2,13-14 O და სხვ.

ეს სიტყვა «სატანჯველ იარაღსაც» აღნიშნავს: **ფუცხჳთა** ხუეტილთა მოკუდავებისა სიზრქე განაგდეთ, პარაკლიტ. 52r,19-20; იხილა ნეტარმან ამან, რამეთუ სამპირითა **ფუცხჳთა** წარჰკადა ანგელოზმან სული მისი, დიდი სჯნაქს. 239,10-12; გამოვიძიოთ **ფუცხუთათჳს** რკინისათა, იოანე ოქროპ. ასკეტ. 104,12-13 და სხვ.

**ფუცხუ** წარმოადგენს ქართული **ფრცხ**-ილ- ან ***ფრცხ**-ელ- მიმღეობის კანონზომიერ ზანურ შესატყვისს, ნასესხებს ძველ ქართულში (სარჯველაძე 1968, 505-507).

ქართულ **ფრცხ**- ძირთან სვანური **ცხა/ცხა̈**-ჲ («ფრჩხილი») ძირის დაკავშირება სათუოა (შდრ.: ЭСКЯ, 191). სვანურში დასტურდება მგ-**ფცხ**-ი/ მგ-**ფა̈ცხ**-ი («მფარცხავი»); ნა-**ფა̈ცხ** (ბზ.) «მონაფოცხი». ძნელი სათქმელია, ძირი ქართულიდანაა ნასესხები, თუ ქართული და მეგრული ძირების კანონზომიერ შესატყვისს წარმოადგენს.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 61-62). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***ფრ̣ცხა**- და ***ფრ̣ცხ-ენ**- არქეტიპები (ЭСКЯ, 191; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 62).

***ფარხ-**

ქართ. **ფარხ-** **ფარხ**-უნ-ი «ტრაბახი»

მეგრ. **ფურხ-** **ფურხ**-ონ-უ-ა «ტრაბახი»

ქართულ **ფარხ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფურხ**- (ო>უ მოხდა ფ-ს ზეგავლენით, იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36).

***ფატ-**

ქართ. **ფატ-/ფიტ-** **ფატ**-არ-ი; გამო-**ფიტ**-ვ-ა ...

მეგრ. **ფუტ-** **ფუტ**-ურ-ელ-ი «ცარიელი; მატლიანი»

სვან. **ფეტ-/ფიტ-/ფტ-** ლი-**ფეტ** «გახვრეტა»; **ფუ̂იტ**-ე «ვხვრეტ»; ნა̈-**ფიტ**-უ̂ «ნახვრეტი»; მე-**ფტ**-ე «გახვრეტილი; ხვრელი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მღილმან ვერ შეუძლის ხესა მაგარსა და ფიცხელსა განრყუნად, არამედ ლბილსა და **ფატარსა** ეუფლის და შეჭამის, მამ. სწავლ. 152,8-10; ესენი იგი მისნი, რომელნი ფიცხლითა მარხვითა **დაფატრებულ** იყვნეს, შემუსრნეს, Sin.-11 331r და სხვ.

სულხან-საბას ლექსიკონში **ფატარი** ახსნილია როგორც **ფუტურო**.

ქართული **ფატ-არ-** ფუძის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **ფუტ-ურ-** (<***ფუტ-ორ-**<***ფოტ-ორ-**. ო>უ მოხდა ფ-ს ზეგავლენით, იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122) და, შესაძლოა, სვანური **ფეტ-/ფიტ-** (დაკავშირებისათვის დაბრკოლებაა სვანურ ფორმათა გახმოვანება).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველურისათვის ***ფატ-არ-** არქეტიპი აღადგინა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 135).

***ფაქლ-**

ქართ. **ფაქლ-/ფანქლ-** **ფაქლ**-ი/**ფანქლ**-ი «ქეცი; გამონაყარი»

ლაზ. **ფუქურ-/ფუქირ-/ფუქრ-/ფურკ-** **ფუქურ**-ი/**ფუქირ**-ი/**ფუქრ**-ი/ **ფურკ**-ი «ყვავილი»; **ფუქურ**-ომ-ს «ყვავილობს» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: იყოს კაცთა ზედა და ყოველთა ზედა ოთხფერჴთა **ფაქლი** გამომტკუეფლვარჱ აღმოსხმით, გამოსლვ. 9,9 O; იყო **ფაქლი** მტკუეფლვარჱ, გამოსხმით კაცთა ზედა და ოთხფერჴთა, იქვე 9,10 O; ჯერეთ არსღა **ფანქლი** გამომტკფოლვარე, ვითარცა ღუელფი საჴუმილისაჲ, A-92 306.

ქართულ **ფაქლ-** (<***ფაქლ̥-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ფუქურ-** (<***ფოქრ̥-**; **ო**>**უ** **ფ**-ს ზეგავლენით, ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122. ***ლ̥** სონანტმა ლაზურში **ურ** მიმდევრობა მოგვცა. შესატყვისობისათვის ***ლ̥** : ლაზ. **ურ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 78-83. ლაზურის დანარჩენი ფორმები **ფუქურ**-იდან გამოიყვანება).

მასალა გ. კარტოზიამ შეაპირისპირა (კარტოზია 1986, 13-14).

***ფაც-**

ქართ. **ფაც-** **ფაც**-ა-**ფუც**-ი; **ფაც**-ურ-ი ...

მეგრ. **ფოც-/ფუც-** **ფოც**-უ-ა «ფუსფუსი; მოუსვენრობა»; ვ-**ფოც**-ჷნ-ქ «ვფუსფუსებ»; გე-ვ-**ფუც**-ორ-უნ-ქ «ვფუსფუსებ; ვცოდვილობ»; **ფუც**-ორ-უ-ა «ფუსფუსი; სირბილი»; ე-**ფოც**-ურ-ა «წამოხტომა» ...

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ფაც-ფაცი** ფეჴზედ ვერშემაგრება»; «**ფაცური** მცირე გაძვრა».

ქართულ **ფაც-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფოც-** (**ფუც-**<**ფოც-**. **ო**>**უ** **ფ**-ს ზეგავლენით, ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ფაცურ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 188; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 314; Klimov 1998, 198-199).

***ფაცხ-**

ქართ. **ფაცხ-** **ფაცხ**-ა «მოწნული სახლი»; **ფაცხ**-ვ-ა «წვნა»

მეგრ. **ფეცხ-** **ფეცხ**-ი «წნელი; ტოტი»

ქართული ენის იმერულ დიალექტში **ფაცხა** კალათს აღნიშნავს; ხოლო **ფაცხ**-ვ-ა «წვნას».

ქართული **ფაცხ**- ძირის შესატყვისია მეგრული **ფეცხ**- (<***ფოცხ**- უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160 და შმდგ.).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36).

***ფაც-**

ქართ. **ფაც-** **ფაც**-უნ-ი

მეგრ. **ფუჩ-** **ფუჩ**-ონ-აფ-ა «ხელის წასმა»; **ფუჩ**-ონ-უ-ან-ც «ეფერება» ...

გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ვეფაცუნები** ვეფერები».

ქართულ **ფაც**- (<***ფაც**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფუჩ**- (ო>**უ** **ფ**-ს ზეგავლენით, ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122).

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1985, 44).

***ფეთ-**

ქართ. **ფეთ-** **ფეთ**-ი; **ფეთ**-დ-ებ-ა; და-**ფეთ**-დ-ა; და-**ფეთ**-ებ-ა; და-**ფეთ**-ებ-ულ-ი

სვან. **ფჷთ-** ლი-**ფჷთ**-ე «შეშინება; დაფეთება»; **ხჷ**-ი-**ფჷთ** «ვფეთდები»; ოთ-**ფჷთ**-ა̈ნ «დავფეთდი»; ლჷ-**ფჷთ**-ე «დაფეთებული» ...

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ფეთი** ღამით საოცრებისაგან შეშინება».

ქართულ **ფეთ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ფჷთ**-.

ქართული და სვანური ენების მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1985, 28).

***ფეთქ-**

ქართ. **ფეთქ-** **ფეთქ**-ავ-ს; ა-**ფეთქ**-ებ-ს; სა-**ფეთქ**-ელ-ი ...

მეგრ. **ფართქ-** **ფართქ**-ალ-უ-ა «ფართხალი»; უ-**ფართქ**-ალ-ან-ს «უფართხალებს» ...

ლაზ. **ფათქ-** ო-**ფათქ**-ალ-უ «ფეთქვა»; მ-ი-**ფათქ**-ამ-ს «მიცემს (მაჯა)»; **ფათქ**-ალ-ს «ცემს (მაჯა)» ...

სვან. **ფთქ-/ფითქ-** ხჼ-ა-**ფთქ**-ჼ-ე «ვხეთქავ»; ლი-**ფთქ**-ჼ-ე «გაპობა; გახეთქვა»; მი **ფითქ**-ჼ-ე «ვაპობ» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მუნთქუესვე დაიბურნი საყნოსელნი შენნი, რაჲთა არა შევიდეს მიერ სული სიმყრალისაჲ ტჳნად შენდა და აღძრნეს **საფეთქელნი** შენნი, მამ. სწავლ. 159,13-15; აღივსნენ ნესტუნი **საფეთქელთანი** კუამლისა მისგან, H-2251 284r და სხვ.

ქართულ **ფეთქ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფართქ-** (<***ფათქ-**; **რ**-ს განვითარების შესახებ მეგრულში იხ. ჟღენტი 1953, 70-71), ლაზური **ფათქ-** და სვანური **ფთქ-** (<***ფეთქ-**).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 328); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 44). ***ფეთქ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 188; შდრ.: Klimov 1998, 199).

***ფერ-**

ქართ. **ფერ-** **ფერ**-ო—ჲ «ნაცრისფერი»; **ფერ**-უ-ა «ჭიაფერა» (რაჭ.)

სვან. **ფა̈რ-** **ფა̈რ**-ჼ «ნაცრისფერი»

გვხვდება ძველ ქართულში: განყავ მუნით ყოველი ცხოვარი **ფეროჲ** კრავთა შორის, შესაქმ. 30,32 O; ყოველი, რომელი არა იყოს ... **ფერო** კრავთა შორის, იქვე 30,33 O.

სულხან-საბას განმარტებით, «**ფერო** თეთრსა და შავს საშუალი».

ქართული **ფერ-ო** ფუძის კანონზომიერი შესატყვისია სვანური **ფა̈რ-ჼ** (<***ფერ-ჼ**<***ფერ-ო** მ. ქალდანის წესის მიხედვით; იხ. ქალდანი 1969).

ქართული და სვანური ენების მასალა ბ. გიგინეიშვილმა შეაპირისპირა (გიგინეიშვილი 1981a, 136-137).

***ფერთხ-**

ქართ. **ფერთხ-** **ფერთხ**-ავ-ს; **ფერთხ**-ვ-ა ...

მეგრ. **ფართხ-** **ფართხ**-უ-ა/გილა-**ფართხ**-უ-ა «ფერთხვა»; ვ-**ფართხ**გნ-ქ «ვფერთხავ»; ვ-**ფართხ**-ი «გავფერთხე» ...

ლაზ. **ფათხ-** ო-**ფათხ**-უ «ფერთხვა»; ე-**ფათხ**-უმ-ან «აბერტყავენ»; ო-**ფათხ**-უ «გაბერტყვა»; ოხო-**ფათხ**-უფ-ს «ბერტყავს» ...

სვან. **ფთხ-/ფჳთხ-** ლი-**ფთხ**-ჳნ-ე «ფერთხვა»; ხუ-ა-**ფთხ**-ჳნ-ე «ვფერთხავ»; ჟ'ან-**ფჳთხ**-ნ-ალ-ე «წამოყარა მან ისინი» ...

ქართულ **ფერთხ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფართხ-**, ლაზური **ფათხ-** (<***ფართხ- რ**-ს დაკარგვის შედეგად, იხ. ჩიქობავა 1938, 328) და სვანური **ფთხ-/ფჳთხ-** (<***ფერთხ-**).

ქართული და მეგრული ფუძეები შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 334); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 327); სვანური მასალა მოიხმო ზ. სარჯველაძემ (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 317). გ. კლიმოვმა ***ფერთხ-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 188; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 317; Klimov 1998, 200).

***ფეტჳ-**

ქართ. **ფეტუ-** **ფეტუ**-ი; **ფეტვ**-ი (ახ. ქართ.)
მეგრ. **ფატ-** **ფატ**-ი «ფეტვი»
ლაზ. **ფატ-** **ფატ**-ი «ფეტვი»
სვან. **ფეტჳ/ფäტჳ** **ფეტჳ/ფäტჳ** «ფეტვი»; ნა-**ფტუ**-შ «ფეტვის ჩალა»; **ფატჳ**-äრ «ნამცხვარი ფეტვისა»

დასტურდება ძველ ქართულში: მოიღე თავისა შენისა იფქლი და ქრთილი და ცერცჳ და ოსპნი და **ფეტჳ**, ეზეკ. 4,9 OJ; ყუავილი გამოაქუნ წულილად – ვითარცა მტუერი და შემდგომად – ვითარცა **ფეტჳ**, სინ. მრავალთ. 233,1-2; მერმე სთესის იფქლი და ქრთილი, **ფეტჳ** და ასლი, ესაია 28,25 J.

ქართულ **ფეტჳ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფატ-**, ლაზური **ფატ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ფატჳ-**) და სვანური **ფეტჳ/ფატჳ** (<**ფეტჳ** მ. ქალდანის წესის მიხედვით; იხ. ქალდანი 1969).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, V); ლაზური და ქართული – ნ. მარმა (Марр 1910, 193); ქართული და სვანური – უორდროპმა (Wardrop 1911, 615). ***ფეტჳ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 188).

*__ფექ__-/__ფქ__-

ქართ. **ფქ-** **ფქ**-ავ-ს; **ფქ**-ვ-ა; და-**ფქ**-ვ-ა; მ-**ფქ**-ვ-ელ-ი; **ფქ**-ვ-ილ-ი ...

მეგრ. **ქ-** ფ-**ქ**-უნ-ქ «ვფქვავ»; დო-ფ-**ქ**-ი «დავფქვი»; **ქ**-უ-ალ-ა «ფქვა»; **ქ**-ვირ-ი «ფქვილი»; ნა-**ქ**-უ-ა «ნაფქვავი»; ო-**ქ**-უ-ალ-ი «საფქვავი» ...

ლაზ. **მქ-** **მქ**-უმ-ს «ფქვავს»; დო-**მქ**-ვ-ი «დავფქვი»; **მქ**-ირ-ი «ფქვილი»; **მქ**-ვ-ერ-ი/**ფქ**-ვ-ერ-ი «ფქვილი» ...

სვან. **ფექ-** **ფექ** «ფქვილი»; ლა-**ფექ** «საფქვილე»

დასტურდება ძველ ქართულ ენაში: განუწესე წისქვლიცა ერთი სასეფოთა წისქჳლთაგან, რომელ არიან სტენიმახს, რაჲთა **საფქავსა დაუფქჳდეს**, პეტრიწონ. 29,1; ხუმჯობჩს არს მისა, რაჲთა დამოიკიდოს ფქჳლი ვირით **საფქველი** ქედსა და დახითქას იგი უფსკრულსა, მ. 18,6 (ხანმ.); შეკრეს იგი ბორკილითა რვალისაჲთა და **ფქვიდა** იგი სახლსა შინა საპყრობილისასა, მსაჯ. 16,21 (მცხეთ.), BD; უადვილესმცა იყო, ქვაჲ **ფქვისაჲ** დამოეკიდა ყელსა მისსა, ლ. 17,2 C; უკუეთუმცა არა დაბურვიდეს თუალთა **მოფქავსა** მას პირუტყუსა, A-1105 363v და სხვ.

ქართულ **ფქ-** (<*__ფექ__-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქ-** (<*__ფქ__- ტ. გუდავას წესის მიხედვით, იხ. გუდავა 1979, 82-84), ლაზური **მქ-** (<*__ფქ__-; არაა გამორიცხული **მქ**<*__მფქ__- **მ**-ს განვითარებისა და შემდეგ **ფ**-ს დაკარგვის შედეგად) და სვანური **ფექ** (სვანურში შემონახულია ძირი გახმოვანების სრულ საფეხურზე).

ქართული **ფქ-ვ-ილ-** ფუძის შესატყვისებია მეგრული **ქ-ვ-ირ-** (<*__ფქ-ჳ-ირ-__) და ლაზური **მქ-ირ-** (<*__ფქ-ჳ-ირ-__, ან *__მფქ-ჳ-ირ-__). ლაზურში დასტურდება აგრეთვე **მქ-ვ-ერ-/ფქ-ვ-ერ-**, **-ერ** სუფიქსით წარმოქმნილი მიმღეობები.

ქართული და მეგრული ფორმები შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 31); ლაზური მასალა არნ. ჩიქობავამ მოიხმო (ჩიქობავა 1938, 305); სვანური და ქართული ენების მასალა ერთმანეთთან მ. ჯანაშვილმა დააკავშირა (იხ. Erckert 1895, 293). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა *__ფქჳ__- (ЭСКЯ, 193) და *__ფექჳ__-/__ფქჳ__- (Klimov 1998, 201) არქეტიპები.

***ფეშ-/ფიშ-**

ქართ. **ფიშ-** **ფიშ-ფიშ**-ი «დუღილისას ბუშტების სკდომა»

მეგრ. **ფაშქ-/ფეშქ-** **ფაშქ**-უ-ა/**ფეშქ**-უ-ა «დუღილისას ბუშტების სკდომა; გახეთქვა (ხმაურით)»; ლატ-**ფაშქ**-ინ-ია «სიმინდის სახეობა» ...

სვან. **ფიშგ-/ფშგ-** ლი-**ფშგ**-ე «ხმაურით სკდომა»; ნა-**ფიშგ** «ხმაურით გამსკდარი» ...

ქართული **ფიშ-ფიშ-** ფუძე **ფიშ-** ძირის გაორმაგებითაა მიღებული. მეგრული **ფეშქ-** მოწმობს, რომ ქართულში უნდა გვქონოდა ***ფეშ-/ფიშ-** ძირი.

ქართული ***ფეშ-/ფიშ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **ფაშქ-** (**ფეშქ-** მეორეული ჩანს) და სვანური **ფიშგ-**.

მეგრული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1926, 203); ქართული ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1980b, 73). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძეენის დონისათვის აღადგინა ***ფეშ-** (ЭСКЯ, 188) და ***ფეშ-/ფშ-** (Klimov 1998, 201) არქეტიპები.

***ფეშუ̂-**

ქართ. **ფეშუ-/ფუეშუ-** **ფეშუ**-ებ-ა/**ფუეშუ**-ებ-ა «ბარბაცით, ხელის ცეცებით სიარული» ...

სვან. **ფäშგუ̂-/ფǟშგუ̂-** ლი-**ფäშგუ̂**-ე «მოფერება»; ხ-ა-**ფǟშგუ̂**-ე «ეფერება; ხელს უსვამს»; მჷ-**ფǟშგუ̂**-ი «მომფერებელი»; ლე-**ფǟშგუ̂**-ი «მოსაფერებელი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **ეფეშუებოდეს**, ვითარცა ბრმანი, კედელსა, და, ვითარცა თუალითა ბრმანი, ეგრე ბრინვიდენ იგინი, ესაია 59,10 J; ივლიანე, სიკუდილდ მიწევნული, კედელთა **ეფეშუებოდა**, საკითხ. წიგ. II 27,9; ვითარცა მთრვალობამან და ბრუქცეულებამან ვინმე შეიპყრის, ცუდად მიმოდავალნ და **ეფუეშუებინ** და, თუ მოემთხჳს მთხრებლი, ანუ კლდჱ, გარდავარდის, სინ. მრავალთ. 104,16-18.

ქართულ **ფეშუ̂-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ფǟშგუ̂-** (ქართ. **ე** : სვან. **ǟ** აიხსნება მ. ქალდანის წესის შესაბამისად, იხ. ქალდანი 1969).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა მ. სუხიშვილმა (სუხიშვილი 1990, 82-85).

***ფეხ-**

ქართ. **ფეხვ-** **ფეხვ**-ა «წაქცევა»; და-**ფეხვ**-ა «დაკუტება»; და-**ფეხვ**-ილ-ი «დაკუტებული» ...

მეგრ. **ფახ-** დო-**ფახუ**-ა «დავარდნა; დაცემა»; და-**ფახუ**-უ-დ-უ «ეცემა; ვარდება»; ქ̆ -და-**ფახუ**-უ «დავარდა» ...

ქართულ **ფეხ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფახ**-.

მასალა შეაპირისპირა პ. ცხადაიამ (ცხადაია 1996a, 32). ისმის საკითხი **ფერ-ჴ**- ფუძესთან მიმართების შესახებ.

***ფიმფ-**

ქართ. **ფიმფ-** **ფიმფ**-ილ-ი «სიმინდის ფოჩი; ყურის ბიბილო»

მეგრ. **ფიმფ-** **ფიმფ**-ი «სიმინდის ფოჩი»

ქართული ენის დიალექტებში გვხვდება **ფიმფილ**-ი. ეს ლექსემა ფშაურში «ყურის ბიბილოს» აღნიშნავს, ზემოაჭარულში იგი «სიმინდის ფოჩის» მნიშვნელობით იხმარება.

ქართული **ფიმფ**- ძირის შესატყვისია მეგრული **ფიმფ**-. ლაზური **ფიმფილ**-ი ქართულიდან არის ნასესხები.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 44; შდრ.: ჩიქობავა 1938, 55-56).

***ფინ-**

ქართ. **ფინ-** ა-**ფი-ფინ**-ებ-ა

მეგრ. **ფინ-** **ფი-ფინ**-აფ-ა «ამოსვლა; გაჭიმვა; მომატება»; ო-**ფი-ფინ**-ან-ც «ჩანს» ...

ქართული **ფი-ფინ-** (<***ფინ-ფინ**-) რედუპლიცირებული ფუძის შესატყვისი ჩანს მეგრული **ფი-ფინ**-.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 44).

***ფირტჳ-**

ქართ. **ფირტუ-** **ფირტუ**-ი; **ფილტვ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ფირტვ-** **ფირტვ**-ი «ფილტვი»

დასტურდება ძველ ქართულში: მჴურვალებამან ერთმან, გინა გუერდისა ტკივილმან, ანუ თუ **ფირტჳსამან**, ექუს. დღეთ. (აბ.) 66,1; ცხად არს, რამეთუ **ფირტჳ** ჩუენი ასოჲ არს თხელი, და ყნოსითა ყიისაჲთა მიიღებს ჰაერსა და აგრილობს მჴურვალებასა, რომელ არს ჩუენ შორის, ექუს. დღეთ. (აბ.) 97,6-8 და სხვ.

ქართულ **ფირტუ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ფირტვ-**. ამ ძირის დაკავშირება მეგრ. **ფიჟვ-**, ლაზ. **ფურფ-** და სვან. **პერშჳდა/პერეშტჳა** ფორმებთან პრობლემატურია (შდრ.: ჩიქობავა 1938, 67; Wardrop 1911, 613).

ქართული და მეგრული ენების მასალა პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895 XII, 110). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ფირ(ს)ტჳ-** (ЭСКЯ, 189) და ***ფირტჳ-** (Klimov 1998, 201) არქეტიპები.

***ფიჩხ-**

ქართ. **ფიჩხ-** **ფიჩხ**-ი

მეგრ. **ფიჩხ-** **ფიჩხ**-ი «ფიჩხი»

ლაზ. **ფიჩხ-** **ფიჩხ**-ი «ფიჩხი»

**ფიჩხ**-ი დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «შტოედი შეშა».

ქართული **ფიჩხ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **ფიჩხ-** და ლაზური **ფიჩხ-** (მეგრულსა და ლაზურში **ჩქ** კომპლექსი არ ჩამოყალიბდა უკანაენისმიერი **ხ** თანხმოვნის ზეგავლენით; ამ მოვლენის შესახებ მიუთითა გ. მაჭავარიანმა, იხ. გამყრელიძე 1959, 21).

მასალა შეაპირისპირა და ***ფიჩხ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა ( შდრ.: Klimov 1988, 20-21; Klimov 1998, 202).

***ფლეთ-/ფლით-**

ქართ. **ფლეთ-/ფლით-** **ფლეთ**-ს; **ფლეთ**-ა; და-**ფლით**-ა ...

ლაზ. **ფლათ-** ო-**ფლათ**-უ «დანაწილება; დაგლეჯა»

სვან. **ფეთ-/ფთ-** ӑ-**ფთ**-ი «ჩეჩავს (მატყლს)»; ა-**ფეთ** «დაჩეჩა (მატყლი)» ...

ქართული **ფლეთ-/ფლით-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია სვანური **ფეთ-/ფთ-** (**ლ** დაკარგულია).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 200); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ფლეთ-/ფლით-/ფლთ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1993, 136; Klimov 1998, 202).

***ფოთელ-**

ქართ. **ფოთელ-/ფოთოლ-** **ფოთელ**-ი/**ფოთოლ**-ი

სვან. **ფოშდელ-** **ფოშდელ** «წივანას ერთ-ერთი სახეობა»

გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: « ფურცელი ეწოდების ხეთა და მოლთა მწუანეთა, ხოლო **ფოთელი** ყვავილთაგანსა ერთსა».

იმერულ დიალექტში **ფოთელი** «ფოთლის» მნიშვნელობით იხმარება.

ქართული **ფოთელ**- ფორმის შესატყვისი შეიძლება იყოს სვანური **ფოშდელ**. იგი სვანეთის ტოპონიმიაშიც გვხვდება (ჭკადუა 1976, 421-425).

მასალა შეაპირისპირა ა. ჭკადუამ (ჭკადუა 1976, 425-427).

***ფოლ-**

ქართ. **ფოლ-** **ფოლ**-ი «ჩლიქი»

მეგრ. **ფოლ-** **ფოლ**-ო «ჩლიქი»; ნა-**ფოლ**-ე «ჩლიქის ნაკვალევი»

ლაზ. **ფოლ-** **ფოლ**-ო «ფეხი»

სვან. **ფოლ-** **ფოლ** «ჩლიქი»

**ფოლი** გვხვდება ქართული ენის ზოგიერთ დიალექტში (გურული, იმერული).

ქართული **ფოლ**- ძირის შესატყვისები ჩანს მეგრული **ფოლ**-, ლაზური **ფოლ**- (მეგრულსა და ლაზურში ძირს **-ო** სუფიქსი დაერთვის) და სვანური **ფოლ**.

ქართული და მეგრული ფუძეები შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 337); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 338; Fähnrich 1980a, 180); სვანური – ზ. სარჯველაძემ (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 320).

***ფოლხ̂უ-**

ქართ. **ფოლხუ-** მო-**ფოლხუ**-ებ-ა «მოშვება; მორღვევა»; მო-**ფოლხუ**-ებ-ულ-ი «მოშვებული; მორღვეული» ...

მეგრ. **ფორხვ-** **ფორხვ**-ი «დაძველებული; წასაქცევად გამზადებული»; «ოღრო-ჩოღრო ფერდობი» (ტოპონ.)

დასტურდება ძველ ქართულში: ეგრეთვე არნ ქნარი იგი საგრძნობელთაჲ, რაჟამს **მოჰფოლხუდის** ძილსა შინა, კაცისა აგებ. 172,9-10; ღაწუნი და ენაჲ და ქმნულებაჲ იგი, რომლითა იძრვის ნიყბერი **მოფოლხუებითა** და მოჭირებითა, კაცისა აგებ. 159,7-9; არიან ძალნი იგი ებნისანი ნოტია და **მოფოლხუებულ**, კაცისა აგებ. 172,4-5.

ქართულ **ფოლხუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფორხვ-**. პ. ცხადაია სწორად მიუთითებს, რომ იმერულში გამოვლენილი **ფორხვი** მეგრულიდან არის ნასესხები (ცხადაია 1996a, 33), მაგრამ ვერ გავიზიარებთ მის მოსაზრებას, თითქოს ძველი ქართული **ფოლხუ-** და მეგრული **ფორხვ-** ძირები მეგრულ **ფახუ-** (: ქართ. **ფეხ-**) ძირს უკავშირდებოდეს (ცხადაია 1996a, 33). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღდგება ორი ერთმანეთისაგან დამოუკიდებელი ძირი ***ფეხ-** და ***ფოლხ̂უ-**.

***ფოსჳ-**

ქართ. **ფოსჳ-**/**ფესუ-** აღმო-**ფოსო**-ებ-ა; **ფესუ**-ი

მეგრ. **ფოსვ-** **ფოსვ**-ი/**ფოს**-ი/**ფოსვ**-ე «ფესვი»

ლაზ. **ფოს-** **ფოს**-ო «ფესვი»

დასტურდება ძველ ქართულში: წუეთიცა წყლისაჲ, ზედაჲსზედა მწთოლვარე, ჩუეულ არს სიტყჳსაებრ **აღმოფოსუებად** კლდისა, A-129 108v,13-15a; განადიდნიან **ფესუები** სამოსლისა მათისაჲ, მ. 23,5 (ხანმ.); შებმა-უყონ ათთა კაცთა ყოველთაგან ენათა წარმართთა და შეუპყრან **ფესჳ** კაცისა ჰურიაჲსაჲ, ზაქ. 8,23 J.

ქართულ **ფოსჳ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფოსვ-** (**ფოს-**<**ფოსვ-** **ვ**-ს დაკარგვის შედეგად) და ლაზ. **ფოს-** (**ფოს-ო** ფუძე **-ო** სუფიქსს შეიცავს. **ჳ** დაკარგულია **ო**-ს წინ).

ქართული **ფესუ-** მიღებულია **ფოსჳ**-ისაგან უმლაუტის შედეგად (Sardschweladse 1996, 91).

ქართული და მეგრული ენების მასალა პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (Чарая 1912, 35; იხ. აგრეთვე Sardschwela dse 1996, 91 ); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ფასჳ-** (ЭСКЯ, 187) და ***ფესჳ-** (Klimov 1998, 200) არქეტიპები აღადგინა გ. კლიმოვმა.

***ფოც-**

ქართ. **ფოც-** გა-**ფოც**-ებ-ა; შე-**ფოც**-ებ-ა «გაკვირვება»

მეგრ. **ფოც-** **ფოც**-უ-ა «შეშინება»

**გაფოცება** «გაკვირვების» მნიშვნელობით დადასტურებულია კ. ჩხენკელის ნაშრომში (Tschenkeli 1970, 1492).

ქართულ **ფოც-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ფოც-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 44).

***ფრთხ-**

ქართ. **ფრთხ-** **ფრთხ**-ებ-ა «შეშინება»; **ფრთხ**-ოლ-ვ-ილ-ი «შეშინებული» ...

მეგრ. **ნთხ-/თხ-** **ნთხ**-ებ-ა/ა-**ნთხ**-ებ-ა «შეშინება»; ი-მ-**თხ**-ებ-უ-ქ «ვშინდები»; ე-მ-**თხ**-ი «შევშინდი» ...

სვან. **ფჷრთხ-** ლი-**ფჷრთხ**-ჷნ-ი «დაფრთხობა»; ხუ̂-ი-**ფჷრთხ**-ჷნ-ი «ვფრთხები»; ოთ-**ფჷრთხ**-ჷნ-ა̈ნ «დავფრთხი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ნუ **ჰფრთხებით** ნურარაჲთ მჴდომთა მათგან, ფილიპ. 1,28; იგინი **ჰფრთხებოდეს** შინაზრდილობისა მისისათჳს, ბალავარ. 79,34-35; რომელთამე საცხოვართა ზედა? **ფრთხოლვილთა** მათ ზედა, ვლტოლვილთა მათ, შატბ. კრებ. 299,36.

ქართული **ფრთხ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **თხ-** (**ფრ** ანლაუტში დაკარგულია. **ნთხ-** ფორმაში **ნ** განვითარებულია, წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **ფჷრთხ-**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის ***ფრ̥თხ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 190; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 321; Klimov 1998, 204).

***ფრუტ-**

ქართ. **ფრუტ-** **ფრუტ**-უნ-ებ-ს (ცხენი); **ფრუტ**-უნ-ი ...

მეგრ. **ფურტ-** **ფურტ**-ინ-უ-ა «ფურთხება»; ვ-**ფურტ**-ინ-ჷნ-ქ «ვიფურთხები»; ნა-**ფურტ**-ინ-ა «ფურთხი» ...

ლაზ. **ფურტ-** ო-**ფურტ**-ინ-უ «ფრუტუნი»; **ფურტ**-ინ-ან-ს «ფრუტუნებს (ცხენი)»; დი-**ფურტ**-ინ-უ «დაიფრუტუნა (ცხენმა)» ...

ქართულ **ფრუტ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფურტ-** და ლაზური **ფურტ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ფრუტ-**). მეგრულში ძირს „ფურთხების“ მნიშვნელობა აქვს, რაც არ არის დამაბრკოლელი ქართულ და ლაზურ ძირებთან მისი დაკავშირებისათვის.

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 190); ქართული ეკვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ფრ̥ტჳინ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 190). ძირის ხმაბაძვითი ხასიათი აშკარად ჩანს.

***ფრცქ̂უენ-/ფრცქ̂უნ-**

ქართ. **ფრცქვენ-/ფრცქვნ-** **ფრცქვნ**-ა; ვ-**ფრცქვნ**-ი; გა-ვ-**ფრცქვენ**-ი; გა-**ფრცქვნ**-ილ-ი ...

მეგრ. **ფურცქონ-** **ფურცქონ**-უ-ა «ფრცქვნა»; **ფურცქონ**-უნ-ს «ფრცქვნის»; გო-**ფურცქონ**-უ «გაფრცქვნა»; **ფურცქონ**-ირ-ი «გაფრცქვნილი».

სულხან-საბას განმარტებით, «**ფრცქვნა** ქერქის შემოთლა».

ქართული **ფრცქვნ-** (<***ფრ̥ცქ̂უნ̥-**) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფურცქონ-** (<***ფრ̥ცქ̂უნ̥-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36; შდრ.: გუდავა 1979).

ისმის საკითხი ლაზურ **ფრც-/რფც-** ძირთან (ო-**ფრც**-უ «გაფრცქვნა ხილისა»; ფ-ო-**ფრც**-უმ «ვფრცქვნი»; ფ-ო-**რფც**-ი «გავფრცქვენი» ...) მიმართების შესახებ. თუ ეს იგივე ძირია, მაშინ უნდა ვიფიქროთ, რომ ქართულ-ზანური ერთიანობის ხანაში არსებობდა ***ფრც̂უ-** და ***ფრცქ̂უ-**, ერთი და იმავე ძირის დუბლეტები. სავარაუდოა, ამ ორი ფორმიდან თავდაპირველი ***ფრც̂უ-** იყოს.

***ფს-**

ქართ. **ფს-** **ფს**-მ-ა; **ფს**-ელ-ი

მეგრ. **ფს-/ს-** **ფს**-გ მ-ა/**ს**-გ მ-ა «ფსმა»; **ფს**-გ ნ-ქ/**ს**-გ ნ-ქ «ვფსამ» ...

ლაზ. **ფს-** ო-**ფს**-იმ-უ «მოფსმა»; **ფს**-უმ «ვფსამ»; **ფს**-ი «მოვფსი»; მ-ა-**ფს**-ე-ნ «მეფსმება»; გ-ა-**ფს**-უ «მოეფსა»; გო-**ფს**-ერ-ი «დაფსმული» ...

სვან. **ფს-/ს-** ლი-**ს**-ენ-ე «მოფსმა»; მე-**ფს**-ა̈-ჲ «ქვეშეფსია»; ნა-**ს**-ა̈ნ «ფსელი»

დასტურდება ძველ ქართულში: მოსრა სახლისა მის აქაბისა ყოველი, რომელი მიექცეს და **აფსმიდეს** კედელსა, IV მეფ. 9,8 O; შეჭმად მაგათდა სკორე თჳსი და შესუმად **ფსელი** თჳსი თქუენითურთ, IV მეფ. 18,27 J; მოვსრა აქაბისი **კედლისმფსმელიცა** შეპყრობილი და დაშთომილი ისრაელსა შორის, IV მეფ. 1,6 O; მოვავლინო მე სახლსა ზედა იერობოამისსა ბოროტი და მოვსრა იერობოამისი **მფსმელიცა** კედელსა დაყენებული, III მეფ. 14,10 O და სხვ.

ქართული **ფს-** ძირის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **ფს-** (**ს-**<**ფს-** ფ-ს დაკარგვით), ლაზური **ფს-** და სვანური **ს-** (<**ფს-**; პოეზიის (242,22) ენამ შემოინახა **ფს-** ძირი **მე-ფს-ა̈-ჲ** მიმღეობაში).

**ფს-ელ-** მეგრულსა და ლაზურში ქართულიდან არის ნასესხები (შდრ.: ЭСКЯ, 192).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა ერთმანეთს დაუკავშირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 208); სვანური ექვივალენტი გამოავლინა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ფს-** არქეტიპი, ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ფს-მ-** და ***ფს-ელ-** არქეტიპები აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 191-192).

### *ფუ-

ქართ. **ფუ-** აღ-**ფუ**-ვ-ნ-ებ-ა; **ფუ**-ოდ-ა; აღ-ა-**ფუ**-ვ-ა და მისთ.

მეგრ. **ფუ-** **ფუ**-ნ-აფ-ა «ადუღება»; **ფუ**-ნ-ს «დუღს»; ო-**ფუ**-ნ-უ-ან-ს «ადუღებს»; ნა-**ფუ**-ნ-ეფ-ი «ნადუღი (რძე)» ...

ლაზ. **ფუ-/ფ-** **ფუ**-ნ-ს «დუღს»; ე-**ფ**-უფ-ს «გადმოდის (დუღილის გამო)»; ე-**ფ**-ერ-ი «აფუებული»; ე-**მფ**-უ «გადმოსვლა; გადმოდინება» ...

სვან. **ფუ-/ფუ̂-** ლი-**ფუ**-ე «დუღება»; **ფუ**-ე «დუღს»; მა-**ფუ**-ა/მა-**მფუ**-ა «მდუღარე»; მა-მ-**ფუ̂**-ე «ამდუღებელი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **ფუოდა** მატლი ჴორცთა მათთა, ანდრიანეს და ანატოლეს წამ. 211,21-22; ჩუენ და თქუენ **მფუანითა** ვწირავთ, გიორგი მთაწმ. 179,2; მსგავს არს სასუფეველი ცათაჲ ცომსა, რომელი მოიღო დედაკაცმან, და შეჰრთო იგი ფქვილსა სამსა საწყაულსა, ვიდრემდის **აღაფუვნოს** იგი, ლ. 13,21 და სხვ.

ქართულ **ფუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფუ-**, ლაზური **ფუ-** და სვანური **ფუ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 664); ლაზური ექვივალენტი მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 330); სვანური მასალა გამოავლინა გ. კლიმოვმა (Климов 1960, 25; იხ. აგრეთვე მაჭავარიანი 1965, 15). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ფუ-** და ***ფუ-ინ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 192; იხ. აგრეთვე Schmidt 1962, 136; შდრ.: Klimov 1998, 206).

### *ფუკ-

ქართ. **ფუკ-** **ფუკ**-ვ-ა «დაცარიელება»; **ფუკ**-ავ-ს «ცლის; აცარიე-ლებს» ...

სვან. **ფუკ̂-/ფკ̂-** ლი-**ფკ̂**-ე «გაშრობა; გახმობა»; ი-**ფკ̂**-ე «ხმება; შრება»; ჟ'ან-**ფუკ̂**-ან «გახმა»; ლუ-**ფკ̂**-ე «გამხმარი» ...

ქართულ **ფუკ-** ძირს შესაძლოა შეესატყვისებოდეს სვანური **ფუკŷ-** (**ფკŷ-**<**ფუკŷ-**). გასათვალისწინებელი ქართულისა და სვანურის ფორმათა მნიშვნელობის სხვაობა.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 36).

***ფულ-**

ქართ. **ფულ-** **ფუ-ფულ**-ი «გამხმარი მუწუკი»

მეგრ. **ფულ-** **ფუ-ფულ**-ი «მუწუკი»

ლაზ. **ფულ-** **ფუ-ფულ**-ი/**ფუ-ფუ** «მუწუკი»

**ფუფულ-** დასტურდება ქართული ენის აჭარულ დიალექტში (ღლონტი 1975, 166). **ფუ-ფულ-** რედუპლიცირებული ფუძეა (**ფუ-ფულ-**<***ფულ-ფულ-**).

შესაძლოა, ქართულ **ფუ-ფულ-** ფუძეს შეესატყვისებოდეს მეგრული **ფუ-ფულ-** და ლაზური **ფუ-ფულ-** (ეჭვს იწვევს მეგრული და ლაზური ფუძეების აუსლაუტში **ლ** თანხმოვნის გამოვლენა მოსალოდნელი **რ**-ს ნაცვლად).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ფუფულ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 193; Klimov 1998, 207).

***ფუნ-**

ქართ. **ფუნ-** **ფუნ**-ე-ჲ/**ფუნ**-ა-ჲ «სკორე»

მეგრ. **ფუნ-** **ფუნ**-ა «სკორე»

დასტურდება ძველ ქართულში: **ფუნითა** შებღალულ არს მედგარი, ისუ ზირ. 22,2 O; **ფუნესა** სკორისა კაცობრივისასა დაჰფლა იგი წინაშე თუალთა მათთა, ეზეკ. 4,12 O; **ფუნასა** J; აჰა, ეგერა, მიგეც შენ **ფუნაჲ** ზროხათაჲ სკორისა წილ კაცობრივისა, იქვე 4,15 OJ.

ქართულ **ფუნ-ე-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ფუნ**-ა.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1998c).

***ფურ-**

მეგრ. **ფურ-** **ფურ**-აფ-ა «გაცხელება; გამოწრთობა»; ვ-ო-**ფურ**-უ-ან-ქ «ვაცხელებ; ვაწრთობ»; ვ-ო-**ფურ**-ე «გამოვაწრთე; გავაცხელე»; გო-**ფურ**-აფ-ილ-ი «გაცხელებული» ...

სვან. **ფირ-/ფგ̈რ-/ფრ-** ლი-**ფრ**-ე «ხმობა»; ხ̈უ-ა-**ფრ**-ე «ვახმობ»; ა-**ფრ**-ე «ახმობს»; ოთ-**ფირ** «გავახმე»; ად-**ფგ̈რ**-ე «გაახმო»; ი-**ფრ**-ი «ხმება»; **ფგ̈რ**-ი «ხმება»; ლგ̈-**ფრ**-ე «გამხმარი» ...

მეგრულ **ფურ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ფგ̈რ-** (<***ფურ-**; **ფირ-/ფრ-**<**ფგ̈რ-**).

მასალა შეაპირისპირა გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 15).

***ფურ-**

ქართ. **ფურ-** **ფურ**-ი

მეგრ. **ფუჯ-** **ფუჯ**-ი «ფური»

ლაზ. **ფუჯ-** **ფუჯ**-ი «ფური; ფურკამეჩი; ძროხა»

სვან. **ფჷრ-** **ფჷრ/ფურ/ფირჳ** «ფური; ძროხა»

დასტურდება ძველ ქართულში: **ფურმან** მათმან არა მოიგო, იობ. 21,10; ათი ზუარაკი და ასი ცხოვარი და ნადირი მრავალი, III მეფ. 4,23J.

ქართულ **ფურ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფუჯ-** და ლაზური **ფუჯ-** (შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4) და სვანური **ფჷრ** (**ფირჳ**<**ფჷრ** დელა-ბიალიზაციისა და მეტათეზისის შედეგად).

ქართული, ლაზური და სვანური ფორმები შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 29); ქართული და მეგრული — მ. ბროსემ (Brosset 1849, 72-78). ***ფურ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 192).

***ფურჩ-**

ქართ. **ფურჩ-** **ფურჩ**-ულ-ი «ჩურჩული»; **ფურჩ**-ულ-ებ-ს «ჩურჩულებს» ...

მეგრ. **ფურცქ-/ფუცქ-** **ფურცქ**-ინ-ი/**ფუცქ**-ინ-ი «ჩურჩული»; ვ-**ფურცქ**-ინ-ან-ქ/**ფუცქ**-ინ-ან-ქ «ვჩურჩულებ»; უ-**ფურცქ**-ინ-უ-ან-ს «ეჩურჩულება» ...

**ფურჩულ**-ი დასტურდება ქართული ენის იმერულსა და გურულ დიალექტებში.

ქართულ **ფურჩ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფურცქ-** (**ფუცქ-**<**ფურცქ-**). შესატყვისობა ქართ. **ჩ** : მეგრ. **ცქ** შეპირობებულია წინამავალი **რ** თანხმოვნით (ამის შესახებ იხ. გამყრელიძე 1959, 76). ლაზური **ფურჩოლ**-ი ქართულიდანაა ნასესხები (Schmidt 1962, 136; შდრ.: ჩიქობავა 1938, 331; ЭСКЯ, 192).

მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 331). ***ფურჩ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 192).

***ფურც-**

ქართ. **ფურც-** **ფურც**-ელ-ი; **ფურც**-ლ-ოვან-ი ...

მეგრ. **ფურჩ-** **ფურჩ**-ა «სიმინდის ნაქურჩელი»; **ფურჩ**-ონ-უ-ა/გო-**ფურჩ**-ონ-უ-ა «სიმინდის ტაროს ფოთლებისაგან გაწმენდა»; ო-**ფურჩ**-ე «სიმინდის ფოთლების, ნაქურჩალის შესანახავი ადგილი (შენობა)» ...

ლაზ. **ფურჩ-** **ფურჩ**-ა «სიმინდის ნაქურჩელი»

გვხვდება ძველ ქართულში: რაჟამს რტონი მისნი დაჩჩუნიან და **ფურცელი** გამოვალნ, მ. 24,32 L; არა რაჲ პოვა მას შინა, გარნა **ფურცელი** ხოლო, მ. 21,34 (ხანმ.); იხილა შორით ლეღუ **ფურცლოვანი**, მრკ. 11,13 C და სხვ.

ქართულ **ფურც-** (<***ფურც-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფურჩ-** და ლაზური **ფურჩ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ქ. ლომთათიძემ (ლომთათიძე 1964, 35; შდრ.: Sardschweladse 1987); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 207).

***ფუღ-**

ქართ. **ფუღ-** **ფუღ**-ურ-ო

მეგრ. **ფუღ-** **ფუღ**-უ «თხუნელა»

სულხან-საბას განმარტებით, «**ფუღურო** ხე ღრუიანი».

ქართული **ფუღ-ურ-ო** წარმოქმნილი ფუძე ჩანს, რომლის **ფუღ-** ძირს შესაძლოა შეესატყვისებოდეს მეგრული **ფუღ-უ** ფუძის **ფუღ-** ძირი. გურული **ფუ́ღუ** («თხუნელა») ზანიზმია.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1985, 28).

***ფუც-**

ქართ. **ფუც-** **ფუც**-უნ-ა «ძლიერ პატარა; ნამცეცი»; **ფუც**-უც-ი «id.»

მეგრ. **ფიც-** **ფიც**-ი «ნამცეცი; მცირე ნაწილი»; დო-**ფიც**-ოლ-ი ჯა «უწვრილეს ნაწილებად დაჭრილი ხე» ...

ქართული ენის დასავლურ დიალექტებში (იმერული, გურული ...) დასტურდება **ფუც-უნ-ა**, **ფუც-ფუც-** (<***ფუც-ფუც-** რედუპლიკაციის

გზით) ფუძეები, რომელთა **ფუც**- ძირის შესატყვისი ჩანს მეგრული **ფიც**- (<***ფუც- უ**>**ი** პროცესის შედეგად).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

*__ფუცხ__-

ქართ. **ფუცხ**- **ფუცხ**-უნ-ი «ფიცხი»; **ფიცხ**-ი

მეგრ. **ფუცხ**- **ფუცხ**-ონ-ი «გაფიცხება; აღელვება»

ქართულ **ფუცხ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფუცხ**-.

ქართული **ფიცხ**-<**ფუცხ**- უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199).

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1998c).

*__ფუც__-

ქართ. **ფუც**-/**ფიც**- ჰ-**ფუც**-ავ-ს; ჰ-**ფუც**-ა; **ფიც**-ი ...

მეგრ. **ფუჩ**- **ფუჩ**-აფ-ა «ფიცება»; **ფუ**-ბ-**ჩ**-უ-ლ-ენ-ქ «ვფიცულობ»; ი-**ფუ**-ბ-**ჩ**-უ-ან-ქ «ვიფიცებ»; **ფუჩ**-აფ-ილ-ი «დაფიცებული»; ო-**ფუჩ**-აფ-ილ-ი/ო-**ფუჩ**-ურ-ი «დასაფიცებელი»; **ფუჩ**-ი «ფიცი» ...

ლაზ. **ფუჩ**-/**ფურჩ**- დო-**ფუჩ**-უმ «ვფიცავ»; დო-**ფუჩ**-ი «დავიფიცე»; ო-**ფუჩ**-უ/ო-**ფურჩ**-უ «დაფიცება»; **ფუჩ**-ინ-ერ-ი «დაფიცებული» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ნუ **ხფუცავთ** ყოვლად ნუცა ცასა, მ. 5,36 (ხანმ.); შენ, რომელი მიწისაგან დაებადე, კადნიერ იქმენ **ფუცვად** ცხოველებასა ღმრთისასა, კლარჯ. მრავალთ. 290,5-6; არავინ მათგანმან იკადრა **ფუცვად** ცხოველებასა უფლისასა, იქვე 290,8-9 და სხვ.

ქართულ **ფუც**- (<***ფუც**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ფუჩ**- და ლაზური **ფუჩ**- (ლაზურ **ფურჩ**- ფორმაში **რ** განვითარებულია. **რ**-ს განვითარების შესახებ ლაზურში იხ. ჟღენტი 1853, 70-71).

ქართული **ფიც**-ი<**ფუც**-ი უმლაუტის გზით (როგავა 1962, 47-48). **ფიც**-ი და მისგან ნაწარმოები ზმნური ფორმები დასტურდება ძველ ქართულში: მიხცე უფალსა **ფიცი** შენი, მ. 5,33 (ხანმ.); **ფი**[illegible] აღხუთქუა მას მიცემად, მ. 14,7 (ხანმ.); **ფიცად** იწყო მეფემან და თქუა, III მეფ. 1,29 O; და ჰეროდეცა **ეფიცების**, ვითარმედ: მთხოვე, რაჲცა გნებავს, სინ. მრავალთ. 209,16; დაშურებოდა მეფჱ დავით განრინებასა მემფილბალისსა, ძისა მის იონათანისსა, ფიცისა მისთჳს უფლისა,

რომელ-იგი **ფიცებაჲ** იყო დავითის შორის და იონათანის, II მეფ. 21,7 O და სხვ.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII , 110); ლაზური ექვივალენტი მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 331-332). ***ფუც**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 193).

***ფქნარ-**

ქართ. **ფქნარ-** **ფქნარ**-ებ-ა; მ-**ფქნარ**-ებ-ელ-ი; **მთქნარ**-ებ-ა (ახ. ქართ.)

მეგრ. **ქირ-/ქილ-** ფ-**ქირ**-ონ-ჯ6-ქ «ვამთქნარებ»; მ-ა-**ქილ**-ონ-უ-აფ-უ-ნ «მამთქნარებს»; **ქირ**-ონ-ი «მთქნარება» ...

ლაზ. **მქორ-/ნქორ-** ო-**მქორ**-უ «მთქნარება»; ვ-ი-**მქორ**-ამ «ვამთქნარებ»; მ-ა-**ნქორ**-ე-ნ «მამთქნარებს» ...

გვხვდება ძველ ქართულში: მოვიწყინებთ, ვიფხანთ და **ვიფქნარებთ**, Jer.-32 98r,19-20b; არამედ ვინმე მიუთხრას ესე ყოველი ღჳნისა მიერ მოწევნულთა მათ: რამეთუ ყრუ არიან იგინი, დაეძინების, **იფქნარებენ**, Jer.-14 249v,17-23; ამას ეწოდების **ფქნარება**, რაჟამს მოჰფოლხუდის ნიყბერი და მოეხჳის შინაგან კორკსა სული მრგულიად, რაჲთა განიყვანოს მუნით ნეშტი იგი ორთქლისაჲ მის, შემსგავსებული სიჴშოსა კუამლისასა, კაცისა აგებ. 170,8-11; მოხჳდე ხვალე დამძიმებული თავითა, **მფქნარებელი**, პარხლ. მრავალთ. 254v,5-7 და სხვ.

ახალი ქართულის **მთქნარება** მეორეულია (იხ. სარჯველაძე 1970, 235; შდრ.: ჩიქობავა 1938, 340).

ქართულ **ფქნარ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ქირ-** (<***ფქნურ-** <***ფქნორ-**, ანლაუტში **ფ** დაიკარგა ტ. გუდავას წესის მიხედვით, იხ. გუდავა 1979, 82-84; **ნ** დაკარგულია. **ო>უ>ი** პროცესის შესახებ იხ. გუდავა 1960, 119-122) და ლაზური **მქორ-/ნქორ-** (**ფ**-ს ანლაუტში, **ნ**-ს ინლაუტში დაკარგვის და შემდგომ **მ/ნ** თანხმოვანთა განვითარების შედეგად).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 340); ქართული **ფქნარ-** ძირი მოიხმო ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1970, 235). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მთქნარ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 134; შდრ.: სარჯველაძე 1970, 235; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 326; Klimov 1998, 208).

***ფშალ-**

ქართ. **ფშალ-** **ფშალ**-ა «სვია»

ლაზ. **ფშქველ-** **ფშქველ**-ა «თხემლა; ახალგაზრდა თხემლა»

ძველ ქართულში არ გვხვდება. დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში.

ქართულ **ფშალ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ფშქველ-** (<***ფშქოლ-** უმლაუტის გზით. უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-168).

ქართული და მეგრული ძირები შეაპირისპირა და ***ფშალა-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 194).

***ფშჳენ-/ფშჳნ-**

ქართ. **ფშუენ-/ფშუნ-** **ფშვნ**-ი-ს; **ფშვნ**-ა; და-ვ-**ფშვენ**-ი; ნა-**ფშუენ**-ი «ნატეხი; ზვავი» ...

სვან. **ფურშგჳӛნ-** ლი-**ფურშგჳӛნ**-ე «(სიმინდის) ფშვნა»; ა-**ფურშგჳӛნ**-ე «ფშვნის»

დასტურდება ძველ ქართულში: დაულბეს ... **ნაფშუენი** პურისაჲ ღჳნითა, A-1105 134v; ნუცა დაუყენებთ მათ **ნაფშუენსა** ტაბლისა ჩუენისასა, H-2251 321r; რომელნი წარიტაცნეს ცხენთა და მოსრნა ნეფხვამან და სეტყუამან და თოვლმან და წჳმათა და ღუართა და **ნაფშუენმან** და სიმრავლემან შეაშთვეს, პარიზ. მარხვ. 4r,34-36.

ქართული **ფშუენ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **ფურშგჳӛნ-**. ამ დაკავშირებისათვის არსებობს დაბრკოლება: სვანური ძირის თავკიდურში **ფურ** კომპლექსის გამოვლენა.

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ფშჳენ-/ ფშჳნ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1985, 174; Klimov 1998, 209).

***ფხ-**

ქართ. **ფხ-** ზა-**ფხ**-ულ-ი

სვან. **ფხ-** ლუ-**ფხ**-უ «ზაფხული; გაზაფხული»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ხუწყოდეთ, რამეთუ ახლოს არნ **ზაფხული**, მ. 24,32 (ხანმ.); ახლოს არს **ზაფხული**, ლ. 21,30 l; განიმზადის საზრდელი **ზაფხულის**, იგავნი 6,8 O და სხვ.

ქართული **ზა-ფხულ-** ფუძე შეიცავს **ზა-** ძირს («დრო») და **ფხულ-** ფუძეს, რომელიც «თბილს» ნიშნავს (შდრ.: **ზა-მთარ-**, სადაც **მთარ-** უთუოდ «ცივს» აღნიშნავს).

ქართულ **ფხ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ფხ-** (ლუ-**ფხ**-უ).

მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (Чарая 1912, 35-37). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ფხ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 194).

***ფხ-**

ლაზ. **ფხ-** მა-**ფხ**-ა «მოწმენდილი ცა; მზიანი; ნათელი დღე»; წა-მა-**ფხ**-ა «წყარო»

სვან. **ფხ-** მე-**ფხ**-ე «მოწმენდილი ცა»; ი-მე-**ფხ**-ჵლ «იდარებს»; ი-მჵ-**ფხ**-ჵლ[და] «იდარებდა»; ქ-ჵდ-მე-**ფხ**-ჵნ «გამოიდარა» ...

ლაზური **ფხ-** და სვანური **ფხ-** ერთმანეთს კანონზომიერად შეესატყვისებიან.

მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (Чарая 1912, 35-37). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***მე-ფხ-ე-** არქეტიპი (ЭСКЯ, 133).

***ფხა-**

ქართ. **ფხა-** **ფხა** «თევზის ფხა; თავთავის ეკალი»; **ფხ**-იერ-ი «ფხიანი» ...

მეგრ. **ხა-** **ხა** «გველის ძვალი; თევზის ქერცლი»

ლაზ. **მხა-** **მხა** «თევზის ძვალი»

სვან. **ფხა-** **ფხა** «თევზის ძვალი; გველის წიწილი»

დასტურდება ძველ ქართულში: განუყვის იგი ღერსა მას და ქერქსა მისსა და იფქლსა და ბუდესა იფქლისასა და **ფხასა**, ექუს. დღეთ. (აბ.) 66,25-26; შთადვა მარცუალი ბუდესა, რაჲთა არა წარიტაცონ იგი მფრინველთა და სიმახჳლითა მით **ფხისაჲთა** გარეწარიკადის ვნებაჲ იგი მცირეთა ცხოველთაჲ, იქვე 67,1-2; **ფხაჲ** თევზისაჲ განეცუა ყიასა მისსა, სილიბ. 3r,5-6; რომელი იხილვებინ სესტჳთურთ და გოჯებით ფურცლითურთ და თესლით **ფხიერად**, კაცისა აგებ. 217,19-20.

ქართულ **ფხა-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ხა** (<***ფხა**. **ფ**-ს დაკარგვის შესახებ ანლაუტში იხ. გუდავა 1979, 82-84; აუსლაუტში შესატყვისობა ქართ. **ა** : მეგრ. **ა** : ლაზ. **ა** კანონზომიერია, იხ. Климов,

Мачавариани 1966, 19-25), ლაზური **მხა** (<***ფხა**, ან ***მფხა**) და სვანური **ფხა**-.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ***ფხა**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 194).

***ფხაკ**-

ქართ. **ფხაკ**- **ფხაკ**-ან-ი «ხმაური»; **ფხაკ**-უნ-ი ...

სვან. **ფხჳკ**-/**ფხკ**- ლი-**ფხჳკ**-ნ-ე «დაკაკუნება»; ა-**ფხჳკ**-ნ-ე «აკაკუნებს»; სგო-ხ-**ფხჳკ**-ნ-ე «დაუკაკუნა»; მჷ-**ფხკ**-ჷნ-ე «დამკაკუნებელი» ...

სულხან-საბას განმარტებით, «**ფხაკანი** ჴმა რამე არს». თანამედროვე ქართულში გვხვდება **ფხაკუნი**.

ქართული **ფხაკ**- ძირის შესატყვისი ჩანს სვანური **ფხჳკ**-.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 28).

***ფხინ**-

ქართ. **ფხინ**- **ფხინ**-ი «საქსოვი იარაღი»

**ლაზ. ფხენ-/მხენ- ფხენ**-ი/**მხენ**-ი «თითისტარი»

**დასტურდება** ძველ ქართულში: მოიღო **ფხინი** და აღმოიყარნა ორნივე თუალნი მისნი, ლიმონ. 132,9-10.

ქართული ენის ხევსურულ დიალექტში **ფხინი** «საქსოვ იარაღს» აღნიშნავს (ღლონტი 1975, 170).

ქართულ **ფხინ**- ძირს უნდა შეესატყვისებოდეს ლაზური **ფხენ**-/**მხენ**- (<***ფხინ**-; შეფარდებისათვის ქართ. **ი** : ლაზ. **ე** იხ. ქართ. **ცილა** : ლაზ. **ცილ**-ა/**ცელ**-ა).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 44).

***ფხოტ**-

ქართ. **ფხოტ**- **ფხოტ**-ნ-ი-ს; **ფხოტ**-ნ-ა ...

სვან. **ფხჳტ**-/**ფხტ**- ლი-**ფხტ**-ჷნ-ე «გამოქექვა; გამოფხეკა»; **ხუ**-ა-**ფხტ**-ჷნ-ე «ვქექავ»; ოთ-**ფხჳტ**-ინ «გამოვქექე» ...

ქართულში დასტურდება **ფხოტ**- ძირი, რომლის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **ფხტ**- (<***ფხოტ**-).

ქართულში გვაქვს **ფხოტ**- ძირის ექსპრესიული **ფხოჭ**- ვარიანტიც.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 28).

*__ფხუ-__

ქართ. **ფხუ-** **ფხუ**-ილ-ი «შეშინებული კატის ხმიანობა»

სვან. **ფხჷ-** ნე-**ფხჷ**-ნ-ა «ცხვირი»

ქართულ **ფხუ-** ძირს შეესატყვისება სვანური **ფხჷ-** (შდრ.: ქართ. **სტუ**-ენ-ა; **სტუ**-ირ-ი; ნე-**სტუ** «ნესტო; საყვირი» ...).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა.

*__ფხუწ₁-__

ქართ. **ფხუწ-** **ფხუწ**-ავ-ს «უშნოდ ანაოჭებს ნაკერს»; მო-**ფხუწ**-ა; **ფხუწ**-ვ-ა; მო-**ფხუწ**-ულ-ი ...

მეგრ. **ხუჭ-** **ხუჭ**-უ-ა «უშნოდ დანაოჭება»; **ხუჭ**-ილ-ი «დანაოჭებული» ...

გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ფხუწვილი** დანაოჭებული».

ქართულ **ფხუწ-** (<*__ფხუწ₁-__) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხუჭ-** (<*__ფხუჭ-__). მეგრულში **ფხ** კომპლექსი ტ. გუდავას წესის თანახმად არის გამარტივებული (გუდავა 1979, 82-84).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982, 37).

# ქ

*__ქ-__

ქართ. **ქ-** ა-**ქ**-ა; ი-**ქ**-ი ...

მეგრ. **ქ-** ათა-**ქ**-ი «აქ»; თე-**ქ**-ი/ე-თე-**ქ**-ი «იქ» ...

ლაზ. **ქ-** ჰა-**ქ**-ო «აქ»; ჰე-**ქ**-ო «იქ»

დასტურდება ძველ ქართულში: მომეც **აქა** ლანკლითა თავი იოჰანე ნათლისმცემელისაჲ, მ. 14,8 (ხანმ.); ვერმემცა კმა-ეყოა მას წუთადი ესე სწავლაჲ **აქაჲ**, სინ. მრავალთ. 215,3-4; მათ ჰრქუეს მას: გარე **იქი**! შესაქმ. 19,9 O; მიიცვალე ამიერ **იქი**, მ. 17,20; ვითარცა დახედნა მანკიერმან მან საჭედარმან, მყის განჰკრთა და იწყო სივლტოლად და **აქა-იქი** ეკუეთებოდა, იოვ. და ეფთ. 112,8 და სხვ.

ქართულ **ქ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქ-** და ლაზური **ქ-**.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 255). *__ქ-__ არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 194).

***ქად-**

ქართ. **ქად-** **ქად**-ებ-ა «აღთქმა; შეპირება; კვეხნა; მუქარა»; მო-**ქად**-ულ-ი; სი-**ქად**-ულ-ი ...

სვან. **ქäდ-/ქდ-** ხ°-ა-**ქდ**-ენ-ი «ვაცდენ»; ხ°-ე-**ქäდ**-ი «ვცდები»; ლი-**ქდ**-უნ-ი /ლი-**ქდ**-უნ-ე/ლი-**ქäდ** «ცდუნება»; მ°-**ქდ**-ენ-ი «მაცდური» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მე მრავლითა ვედრებითა ვარქუ მცველსა მას და **უქადე** ჭურჭერი ერთი სამისოჲ, შუშ. 10,7-8; უკუეთუმცა მზემან სინათლე **გუქადა** და არა ყო იგი საქმით, **სიქადული** ხოლო მისი ვერ განანათლებს სოფელსა, არამედ საქმენი, მამ. სწავლ. 255,11-13; მე წყლულებანი დამასხნეს და **ქადებანი**, აპოკრ. მოციქ. 70,12 და სხვ.

ქართული **ქად-** ძირის კანონზომიერი შესატყვისი უნდა იყოს სვანური **ქäდ-/ქდ-** ძირი (სარჯველაძე 1980 119; სხვაგვარი დაკავშირება იხ. Марр 1914, 39; 45; თოფურია 1926, 304; Schmidt 1962, 148-149; ЭСКЯ, 195; Klimov 1998, 211). სვანური **ქäდ-/ქდ-** ძირის ქართულ **ცეთ-/ცთ-** ძირთან დაკავშირება სავსებით სამართლიანად მიიჩნია საეჭვოდ გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 66; იხ. აგრეთვე სარჯველაძე 1975, 78-79).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა და ***ქად-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1980, 119; შდრ.: ЭСКЯ, 195; Klimov 1998, 211).

***ქათ-**

ქართ. **ქათ-** **ქათ**-ამ-ი «მამალი; დედალი ქათამი; ფრინველი»

მეგრ. **ქოთ-** **ქოთ**-ომ-ი «დედალი ქათამი»; ო-**ქოთ**-ომ-ე «საქათმე»

ლაზ. **ქოთ-** **ქოთ**-უმ-ე «დედალი ქათამი»; ო-**ქოთ**-უმ-ალ-ე «საქათმე»

სვან. **ქათ-/ქთ-** **ქათ**-ალ «ქათამი»; ლა-**ქთ**-ლ-არ «საქათმე»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ვითარცა **ქათამმან** შეიკრიბნის მართუენი ქუეშე ფრთეთა, მ. 23,37 C; მრავალნი თესლთაგანნი არა დასხმენ კუერცხსა, ვითარცა **ქათამნი**, და არცა დაიდგმენ ბუდესა, და არცა ზრდიან მართუეთა თჳსთა შრომით, ექუს. დღეთ. (აბ.) 98,17-19; მეყსეულად, ვიდრე ხიტყოდაღა იგი ამას, **ქათამი** ყივა, ლ. 22,60 (ხანმ.); ვიდრე **ქათმისა** კმობადმდე უვარ-მყო მე სამგზის, მრკ. 14,30 (ხანმ.); მკედარმან ვინმე მძლავრობით **ქათამაჲ** იგი წარსტაცა, Q-240 80v,5-8 და სხვ.

ქართულ **ქათ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქოთ-**, ლაზური **ქოთ-** და სვანური **ქათ-** (შდრ.: Klimov 1998, 212).

ქართულ **ქათ-ამ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქოთ-ომ-** და ლაზური **ქოთ-უმ-** (<**ქოთ-ომ-**. **ო>უ მ-ს** ზეგავლენით; იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122). ლაზურში არის **ქორმე** («ქათამი») ფუძეც, რომლის მიმართება სხვა ქართველურ ფუძეებთან არ არის ნათელი (იხ. ЭСКЯ, 195; Klimov 1998, 212).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 70; იხ. აგრეთვე Цагарели 1880, 11); ლაზურის მასალა ნ. მარმა გამოავლინა (Марр 1936, 63); სვანური და ქართული ფუძეები ერთმანეთს შეუდარა ა. გრენმა (Грен 1890, 122). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ქათამ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 195; შდრ.: Klimov 1998, 212, სადაც მან დაუშვებლად მიიჩნია კავკასიის რეგიონში ქათმის არსებობა ასე ძველ ეპოქაში).

***ქამ-/ქმ-**

ქართ. **ქამ-/ქმ-** ი-**ქამ**; ხუ-ი-**ქმ**; ვ-**ქმ**-ენ; **ქმ**-ნ-ა-ჲ; სა-**ქმ**-ე; **ქმ**-ნ-ულ-ი ...

მეგრ. **ქიმ-** **ქიმ**-ინ-უ-ა «ქმნა; კეთება»; ფ-**ქიმ**-ინ-უნ-ქ «ვაკეთებ»; ფ-**ქიმ**-ინ-ი «გავაკეთე» ...

ლაზ. **ქომ-/ქუმ-** ვ-ი-**ქუმ** «ვაკეთებ»; ბ-ი-**ქომ** «id.» ...

სვან. **ქäმ-/ქმ-** ლä-მ-**ქäმ** «მომატება»; ლი-**ქმ**-ე «ქირით მუშაობა; შოვნა»; ლა-**ქმ**-ა-თე «საშოვარზე» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: მე გითხრა თქუენ, რომლითა ჴელმწიფებითა ამას **ხყქმ**, მრკ. 11,29 (ხანმ.); მისთჳს **ხიქმნებიან** ძალნი ესე, მ. 14,2 (ხანმ.); **გექმნეს** თქუენ ესე საწამებელ, ლ. 21,13 (ხანმ.); ამისი **ქმნაჲ** შეუძლებელ იყო, იოვ. და ეფთ. 25,2; განძლიერდით უკუე ფრიად დაცვად და **ქმნად** ყოველთა წერილთა წიგნსა შინა შჯულისა მოსესისათა, ისო ნავე 23,6 (გელ.) და სხვ.

ქართული **ქმ-** შეკუმშული ძირია. ამას მოწმობს დიალექტური **ქამ-** (ი-**ქამ** «შვრები; აკეთებ»), სადაც ძირი გახმოვანების სრული საფეხურით არის წარმოდგენილი (ჩიქობავა 1938, 337).

ქართულ **ქამ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ქიმ-**, ლაზური **ქუმ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზან. ***ქომ-**. **ო>უ მ-ს** ზეგავლენით; იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122; მეგრულში შემდგომ **უ>ი**, იხ. გუდავა 1960, 119-122) და სვანური **ქმ-** (<***ქამ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 87); ლაზური ექვივალენტი ბ. მუნკაჩიმ გამოავლინა (Munkasci 1901, 620; იხ. Klimov 1998, 212); სვანური – ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24; შდრ.: Erckert 1895, 294; ჩიქობავა 1938, 337; თოფურია 1940b, 44; Schmidt 1962, 137; ЭСКЯ, 196 და სხვ.). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ქამ-/ქმ-** და ***ქმნ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 196).

***ქან-/ქნ-**

ქართ. **ქან-/ქნ-** გა-**ქან**-ებ-ა; **ქნ**-ევ-ა ...

ლაზ. **ნქინ-** ი-**ნქინ**-ს/ი-**ნქინ**-აფ-ს «იქნევს»; მო-**ნქინ**-უ «მოქნევა»; მუ-**ნქინ**-უ «მოუქნია»; მო-ბ-უ-**ნქინ**-ი «მოვუქნიე» ...

სვან. **ქნ-/ქინ-** ლი-**ქნ**-ე «გაქცევა»; ი-**ქნ**-ე «გარბის»; ად-**ქინ**-ე «გაიქცა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ჴელთა **იქნევდენ**, A-1105 32r; ლომმან მან იწყო კუდისა **ქნევად**, A-1104 87r,1; მროკვალთანი აქა შემოგყვანან უწესოდ ჴელთა **ქნევანი**, A-162 181r,4-5a.

ქართულ **ქნ-** (<**ქან-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ნქინ-** (**ნ** განვითარებულია უკანაენისმიერი **ქ**-ს წინ. ამ მოვლენის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 99-100; **ი** ანაპტიქსური **ხმოვანი ჩანს**). აღსანიშნავია, რომ ვიწურში არსებობს **ნქირ-/მქირ-** ვარიანტიც, რომელიც გარკვეულ პარალელს პოვებს მეგრულში **ქირ**-ის სახით (ნათელი არ არის **ნ/რ** მონაცვლეობის საფუძველი).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1910, 197); სვანური ექვივალენტი გამოავლინა და ***ქან-/ქნ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987).

***ქარ-/ქრ-**

ქართ. **ქარ-/ქრ-** გ̓ან-ა-**ქარ**-ვ-ა; გან-**ქარ**-ვ-ებ-ა; გან-ნ-**ქრ**-ევ-ა; გან-მა-**ქარ**-ვ-ებ-ელ-ი ...

მეგრ. **ნქირ-** გო-**ნქირ**-აფ-ა «გაქრობა»; გიმ-კო-**ნქირ**-გ «უეცრად გაქრა» ...

სვან. **ქარ-/ქრ-** ად-**ქარ**-ჵ-ე «დაკარგა»; ხჵ-ა-**ქრ**-ა̈ჵ-ი «ვკარგავ»; ხჵ-ი-**ქრ**-ა̈ჵ-ი «ვიკარგები»; ჩჵათ-**ქარ**-ჵ-ა̈ნ «დაიკარგა»; ლი-**ქრ**-აჵ-ი «დაკარგვა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: არა **განქარდენ** სიტყუანი პირისა ჩემისანი, ივდით 6,5 O; წინააღუდგეს მათ სული ძლიერებისაჲ და, ვითარცა არმურნი, **განანქრინეს** იგინი, იქვე 5,23 O; განვაბნიო ყოველთა შორის თესლთა სახლი ისრაჱლისაჲ, ვითარცა-იგი **განინქრიის სანქრეველითა**, ამოსია 9,9 J და სხვ.

ქართულ **ქარ-/ქრ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნქირ-** (<***ქურ-**<***ქორ- ო**>**უ**>**ი** პროცესის შედეგად) და სვანური **ქარ-/ქრ-**.

ლაზურში შესატყვისი ძირი არ ჩანს (შდრ.: თოფურია 1930, 300; ჩიქობავა 1938, 308; Schmidt 1962, 137; ЭСКЯ, 196).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1930, 300). მანვე გამოავლინა სვანური ექვივალენტი (თოფურია 1960, 160).

***ქართ-**

ქართ. **ქართ-** **ქართ**-ლ-ი «ქართლი; საქართველო»; **ქართ**-ულ-ი; **ქართ**-ველ-ი ...

მეგრ. **ქორთ-** **ქორთ**-უ «ქართველი»; **ქორთ**-ულ-ი «ქართული» ...

ლაზ. **ქორთ-** **ქორთ**-უ «ქართველი»; **ქორთ**-ულ-ი «ქართული (ქლიავის ჯიში»

სვან. **ქა̈რთ-** **ქა̈რთ** «თბილისი»

დასტურდება ძველ ქართულში: აღესრულა კურთხეული მამფალი სტეფანოზ, ღმრთისა მიერ **ქართველთა** და მეგრელთა ერისთავთ-ერისთავთა უფალი, ატენის 835 წ. წარწ.; ქელელიელ ასურთა ენისაგან ბერძენთა ენასა სტეფანოს, და ბერძენთა ენისაგან **ქართველთა** ენად გჳრგჳნ, სინ. მრავალთ. 69,14-15; ვინ აღდგომილ არს ესოდენ მარგი და ნუგეშინისმცემელი და სიქადული **ქართველობისაჲ**, A-1103 1v,1-5b; განითქუა ყოველსა **ქართლსა** საქმჱ მისი, შუშ. 11,1; **ქართლად** ფრიადი ქუეყანაჲ აღირაცხების, რომელსაცა შინა **ქართულითა** ენითა ჟამი შეიწირვის და ლოცვაჲ ყოველი აღესრულების, ხანძთ. 290,38 და სხვ.

ქართულ **ქართ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქორთ-**, ლაზური **ქორთ-** და სვანური **ქა̈რთ** (სვანურში **ქა̈რთ** ახლა «თბილისს» აღნიშნავს. საყურადღებოა, რომ ლეონტი მროველის «ქართველ მეფეთა ცხოვრებაში» დასტურდება ტოპონიმი **ქართლისკარ-ნ-ი**: დაუბანაკა მათ დიღმით ვიდრე **ქართლისკართამდე**, ქართლ. ცხოვრ. I 179,20. ამ ტოპონიმის ფუძეში შემავალი **ქართლ**-ი «თბილისის» აღმნიშვნელია).

ქართულ **ქართ-ვ-ელ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქორთ-უ** და ლაზური **ქორთ-უ** (შესატყვისობა ქართ. **-ელ** : მეგრ. **-უ** : ლაზ. **უ** კანონზომიერია; იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-92; ლაზურში **ქორთუ** მეტად იშვიათად იხმარება (ЭСКЯ, 196).

**ქართ-ულ-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ქორთ-ულ-** და ლაზური **ქორთ-ულ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთო-ზანური ***ქორთ-ურ-**; ლაზურში ეს ფუძე შემორჩენილია ქლიავის ჯიშის სახელწოდებაში).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ქართჳელ-** და ***ქართულ-** არქეტიპები აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 196; იხ. აგრეთვე Klimov 1998, 213).

***ქაცჳ-**

ქართ. **ქაცუ- ქაცვ-**ი

მეგრ. **ქუც- ქუც**-ი «ქაცვი»

სულხან-საბას განმარტებით, «**ქაცვი** ხის ეკალი».

ქართულ **ქაცვ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქუც-** (<***ქოცჳ-**. ო>**უ** აიხსნება ბოლოკიდურა **ჳ**-ს ზეგავლენით. იგი შემდგომ დაიკარგა; იხ. გუდავა 1960, 119-121).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 369). ***ქაცჳ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 197).

***ქეთ-/ქთ-**

მეგრ. **რთ- რთ**-ინ-ა/**რთ**-ინ-აფ-ა/**რთ**-გმ-ა/**რთ**-ალ-ა/დო-**რთ**-ინ-ა «ტრიალი; ბრუნვა; დაბრუნება»; ვ-ო-**რთ**-ინ-უ-ან-ქ «ვაბრუნებ; ვატრიალებ»; დო-**რთ**-ელ-ი «დაბრუნებული»; მუ-6-ო-**რთ**-ინ-აფ-ალ-ი «გადატრიალებული» ...

ლაზ. **ქთ-** ო-**ქთ**-უ «ტრიალი; ბზრიალი»; ვ-ი-**ქთ**-ე-რ «ვტრიალებ»; ვ-ი-**ქთ**-ი «ვიტრიალე»; გო-ვ-ი-**ქთ**-ი «დავბრუნდი» ...

სვან. **ქეშდ-/ქშდ-** მე-**ქეშდ**-ე/მე-**ქშდ**-ა «გადაქცეული»

მეგრული **რთ-** (<***ქთ-**; ამ მოვლენის შესახებ იხ. როგავა 1949, 505), ლაზური **ქთ-** და სვანური **ქეშდ-** კანონზომიერად შეესატყვი-

სებიან ერთმანეთს. სვანურ ძირთან შედარება ნათელყოფს, რომ მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ქათ-**.

ქართულში ამ ძირის კანონზომიერი შესატყვისი არ ჩანს (შდრ.: ჩიქობავა 1938, 334; Schmidt 1962, 138).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 334); სვანური ექვივალენტი გამოავლინა და ***ქეთ-/ქთ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 214; შდრ.: ЭСКЯ, 200).

***ქელ-**

ქართ. **ქელ-** **ქელ**-ავ-ს «ხშირად სუნთქავს»; **ქელ**-ვ-ა ...

მეგრ. **ქალ-/ნქალ-** **ქალ**-ი/**ნქალ**-უ-ა «სუნთქვა»; ვ-**ქალ**-ენ-ქ «ვსუნთქავ»; ვ-**ქალ**-ი «ვისუნთქე»; ო-**ქალ**-არ-ი «სასუნთქი» ...

სვან. **ქჷლ-** ლი-**ქჷლ**-ი «ქშენა»; **ქჷლ**-ი «ქშენს» ...

ქართულ **ქელ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქალ-** (**ნქალ-** ფორმაში **ნ** განვითარებულია უკანაენისმიერი **ქ**-ს წინ. ამ მოვლენის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 99-100) და სვანური **ქჷლ-** (<***ქელ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 197); სვანური ექვივალენტი გამოავლინა კ. გაგუამ (გაგუა 1970, 130).

***ქელ-**

ქართ. **ქელ-** გა-**ქელ**-ვ-ა

მეგრ. **ქალ-** **ქალ**-უ-ა/**ნქალ**-უ-ა/**რქალ**-უ-ა «მოხრა; მოდრეკა»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ქელვა** ბალახთ გალაჴვა».

ქართულ **ქელ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქალ-**.

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1997d, 35).

***ქერტლ-**

ქართ. **ქერტლ-** **ქერტლ**-ი

მეგრ. **ქჷროტ-** **ქჷროტ**-ი «ქერტლი»

ლაზ. **ქარტ-** **ქარტ**-ო «ქერტლი»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ქერტლი** თმათ ანაცვივი თებო».

შესაძლოა, ქართული **ქერტლ-** ფორმის შესატყვისი იყოს მეგრული **ქჸროტ-** და ლაზური **ქარტ-**ო.

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. ქუთელიამ (ქუთელია 1989, 23); მეგრული მასალა მოიხმო რ. აბაშიამ (აბაშია 1996b, 5).

***ქერც-**

ქართ. **ქერც-** **ქერც**-ლ-ი

მეგრ. **ქირც-** **ქირც**-ა «ქერცლი»

ქართული **ქერც-** ძირის შეატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **ქირც-** (ამ დაკავშირებისათვის დაბრკოლებაა **ი** ხმოვნის გამოვლენა მეგრულ ძირში).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich, 1998c; შდრ.: Klimov 1998, 215).

***ქექ-**

ქართ. **ქექ-** **ქექ**-ავ-ს; **ქექ**-ვ-ა; გადა-**ქექ**-ვ-ა ...

ლაზ. **ქანქ-** ო-**ქანქ**-უ «ქექვა»; **ქანქ**-უფ-ს «ქექავს»; **ქანქ**-უ «გამოქექა»; **ქანქ**-ერ-ი «გამოქექილი» ...

სვან. **ქჷნქ-** ლი-**ქჷნქ**-ე «ქექვა»; ̆ა-**ქჷნქ**-ე «ქექავს» ...

სულხან-საბას ლექსიკონში **ქექა** ასეა ახსნილი: «ცუდი ფხანა».

ქართულ **ქექ-** ძირს შეესატყვისება ლაზური **ქანქ-** (ლაზურში **ნ** განვითარებულია უკანაენისმიერი **ქ**-ს წინ. ამ მოვლენის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 99-100) და სვანური **ქჷნქ-** (სვანურის ვოკალიზმი ნათელი არ არის. **ნ** განვითარებულია).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ***ქე(ნ)ქ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 197).

***ქექჳ-**

ქარ. **ქექუ-** ა-**ქექუ**-ებ-ა

მეგრ. **ქაქ-** **ქაქ**-ალ-ი «ამხედრებულის ჩქარი, მსუბუქი სიარული»; გეგნი-**ქანქ**-ალ-ჷ «ჩქარა, მსუბუქად გადავიდა»

დასტურდება ძველ ქართულში: **აქექუნეს** საჭედარსა თჳსსა, II მეფ. 13,29 O.

ქართულ **ქექუ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ქაქ-** (<***ქაქუ̂-**).
მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1998b, 7).

***ქეშ-**

ქართ. **ქეშ-/ქოშ-/ქშ-** **ქეშ**-ელ-ი (იმერ. გურ.) «ქოშინი»; ა-**ქეშ**-ელ-ებ-ს; **ქშ**-ენ-ა; **ქოშ**-ინ-ი ...

სვან. **ქეშ-/ქშ-** ლი-**ქშ**-ელ «მთქნარება»; ი-**ქშ**-ელ «ამთქნარებს»; ა̈დ-**ქეშ**-ალ «დაამთქნარა» ...

სულხან-საბას სიტყვებით: «**ქშენა** ესე არს სნეულისაგან საძნელო სულის კუეთა, რომელი მჴართა ატანინებდეს; ექუა არს დამაშურალისა და ნარბენისა ცხოელისაგან სულის კუეთაჲ, რომელსა სოფლიონი **ქოშინს** უწოდენ».

ქართულ **ქეშ-/ქოშ-/ქშ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **ქეშ-/ქშ-** (სვანურში არ ჩამოყალიბდა **შგ** მიმდევრობა **ქ** თანხმოვნის ზეგავლენით. ამ მოვლენის შესახებ გ. მაჭავარიანმა მიუთითა, იხ. გამყრელიძე 1959, 21).
ძირი სიმბოლური ხასიათისა ჩანს.

***ქეც-**

ქართ. **ქეც-** **ქეც**-ი
მეგრ. **ქაც-** **ქაც**-უ «ქერცლი»

დასტურდება ძველ ქართულში: ყოველსა, რომელსა არს მას თანა ფრთჱ და **ქეცი** წყალთა შინა და ზღუასა შინა და მდინარეთა, მას ჭამდით, ლევ. 11,9 O; თესლნი მეკუერცხენი, რომელ არიან უმრავლჱსნი თევზთაგანნი, **ქეცეანნი** და **უქეცონი**, ექუს. დღეთ. (აბ.) 96,26-27 და სხვ.

ქართულ **ქეც-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქაც-** ძირი.

მასალა შეაპირისპირა და ***ქეც(უ̂)-** ძირი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 215).

***ქეც-**

ქართ. **ქეც-/ქც-** **ქც**-ევ-ა; გარდა-**ქც**-ევ-ა; მი-**ქც**-ევ-ა ...
სვან. **ქეჩ-/ქა̈ჩ-/ქიჩ-** ლი-**ქეჩ** «მიპარვა; ჩუმად ჩაღენა, მოქცევა; გაბედვა»; ხ-ა-**ქიჩ** «მიეპარა; მოექცა»; ლა̄-ხ-**ქა̈ჩ** «მოექცა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: აღიღე ცხედარი შენი და **იქცეოდე**, ი. 5,12 C; კუერთხი ეგე, რომელ **გარდაიქცა** გუელად, გამოსლვ. 4,17 O;

თქუენ ნუვე **გარდააქცევთ** გზათა მათგან უფლისათა, I მეფ. 12,19 O; ხოლო თავადი შევიდა ნავსა და **მიხიქცა** მუნვე, ლ. 8,37 (ხანმ.); **მიხიქცეს** და ხუთხრნეს სიტყუანი ესე ათერთმეტთა მათ, ლ. 24,9 L და სხვ.

ქართულ **ქეც-/ქც-** ძირს შეესატყვისება სვან. **ქეჩ-/ქäჩ-/ქიჩ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987).

***ქჳა-**

ქართ. **ქვა-** **ქვა-ჲ**

მეგრ. **ქუა-** **ქუა** «ქვა»

ლაზ. **ქუა-/ქვა-** **ქუა/ქვა** «ქვა»

დასტურდება ძველ ქართულში: **ქვაჲ** ნუ მიხცესა მას? მ. 9,7 (ხანმ.); არა დაშთეს **ქვაჲ** **ქვასა** ზედა, მრკ. 13,3 (ხანმ.); ღათუ ესენი დუმნენ, **ქვანი** ღაღადებდენვე, ლ. 19,40 (ხანმ.); ხოლო წმიდამან სჳმეონ ჰრქუა მას: არა ვტირ მე შენ თანა, ძმაო, კედლისა მისთჳს **ქვეანისა**, რომელი დაარღჳე, Sin.-46 186r,2-4 და სხვ.

ქართულ **ქვა-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქუა** და ლაზური **ქუა/ქვა** (აუსლაუტში შესატყვისობა ქართ. **ა** : მეგრ. **ა** : ლაზ. **ა** კანონზომიერია, იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25).

მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1936, 331). ***ქჳა-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 197).

***ქუაბ-**

ქართ. **ქუაბ-** **ქუაბ-ი**; **ქვაბ-ი** (ახ. ქართ.)

მეგრ. **ქვიბ-** **ქვიბ-ი** «გამოქვაბული; ქვაბი»

სვან. **ქჳäბ-** **ქჳäბ-/ქჳäბ-ა** «გამოქვაბული; ქვაბი»

დასტურდება ძველ ქართულში: თქუენ ხყავთ იგი **ქუაბ** ავაზაკთა, ლ. 19,46 (ხანმ.); პოვა **ქუაჲი** ერთი და შეიყუანა იგი მუნ, იაკობის წინარესახარ. 12v,1-2b (ხანმ.); ჴელთა აქუნდა ფუცხჳ სამპირი და შთაყვის იგი სიავსა, გინა ქოთანსა, გინა **ქუაბსა**, II მეფ. 2,14 O; გუაუწყებენ ბნელნი დანახეთქნი და სიღრმენი ქუეყანისანი და **ქუაბნარნი**, ექუს. დღეთ. 48,7-8; ვითარცა-იგი გჳრუენებენ ჩუენ ადგილნი თხელნი **ქუაბოვანნი**, ექუს. დღეთ. (აბ.) 61,12-13 და სხვ.

ქართულ **ქუაბ-** ძირს შესაძლოა შეესატყვისებოდეს მეგრული **ქვიბ-** (<***ქუბ-**<***ქობ-**<***ქჳობ-** ბ-ს ზეგავლენით ო>უ პროცესისა (ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122) და შემდგომ უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160 და შმდგ.) და სვანური **ქჳაბ-**.

მასალა შეაპირისპირა და ***ქჳაბ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 197; Klimov, 1998, 216).

***ქჳე-**

ქართ. **ქუე** **ქუე**; **ქუე**-ᲓᲗ; **ქუე**-მო; **ქუე**-შე ...

სვან. **ჩუ/ქჳა** **ჩუ** «ქვე»; **ჩუ**-ბე «ქვემო; ქვემოთ»; ლე-**ქჳა** «ქვემოთ»; ლე-**ქჳა**-ლე-**ქჳა** «ქვემოთ-ქვემოთ» ...

დასტურდება ძველ ქართულში: აწ მთავარი იგი ამის სოფლისაჲ გარდამოვარდეს **ქუე**, ი. 12,31; იყვნეს ოთხთავე ყურთა მის საბლარდნელისათა სადგმელნი ოქროქსოვილნი და **ქუეაღ** სადგმელთა მათ – სახჱ ჯუარისაჲ, სინ. მრავალთ. 63,31-64,1; ვითარ განთენა, ქარმან **ქუეაღმომან** აღმოიღო მკალი, გამოსლვ. 10,13 O; ჩუენ **ქუეითნი ვართ**, A-1105 272v და სხვ.

ქართული **ქუე** ძირის შესატყვისია სვანური **ჩუ** (<***ჩჳე**). როგორც ჩანს, სვანურში არსებობდა ***ჩჳე/ქჳა** ალომორფები (**ჩ/ქ** მონაცვლეობა მომდევნო **ე/ა** ხმოვნით იყო შეპირობებული; იხ. მაჭავარიანი 1965, 62-63).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ო. უორდროპმა (Wadrop 1911, 613). ***ქჳე-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 197).

***ქჳე-**

ქართ. **ქვე** **ქვე/ქე** «კი»

მეგრ. **ქო** **ქო** «კი»

ლაზ. **ქო** **ქო** «კი»

სვან. **ჩუ** **ჩუ** «ქვე; ქე»; **ჩჳ**-ჾრი «ქვე/ქე არის» ...

**ქვე** დადასტურებითი ნაწილაკი გვხვდება ქართული ენის რაჭულსა და ხევსურულ დიალექტებში, **ქე** – იმერულსა და გურულში.

ქართულ **ქვე** დადასტურებით ნაწილაკს შეესატყვისება მეგრული **ქო**, ლაზური **ქო** და სვანური **ჩუ̂ე**. არ არის ნათელი მეგრულისა და ლაზურის **ო** ხმოვნის მიმართება ქართულ და სვანურ **ე** ხმოვანთან.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1931, 65). ***ქუ̂ე-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 197).

***ქუ̂ეც-**

ქართ. **ქუც-** **ქუც**-ნ-ვ-ა «ფშვნეტა»; და-**ქუც**-მაც-ებ-ა ...

მეგრ. **ქუც-** გო-**ქუც**-უ-ა «გაკრეჭა»

სვან. **ქუ̂ეც-/ქუ̂იც-/ქუ̂ც-** ლი-**ქუ̂ც**-ე «ჭრა; წყდომა»; **ქუ̂იც**-ე «ჭრის; წყვეტს»; **ქუ̂ეც**-ნ-ი «იჭრება; წყდება» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მოსრვიდეს მოწაფენი ჴუვილთა და ჭამდეს, რამეთუ **ქუცნვიდეს** ჴელითა, Jer.-22 57r,28-29b; ჭამდეს მომსრველნი ჴუილისანი და **ქუცნვიდეს**, ესე იგი არს, ფშუნეტდეს ჴელითა, იქვე 57v,31a-2b (კომენტ.).

ქართულ **ქუც-** (<***ქუ̂ეც-/ქუ̂იც-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქუც-** და სვანური **ქუ̂ეც-/ქუ̂იც-/ქუ̂ც-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირეს ალ. ჭინჭარაულმა (ჭინჭარაული 1974, 59) და ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 342); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***ქუ̂ინ-**

ქართ. **ქუინ-** აღმო-**ქუინ**-ვ-ა

სვან. **ქუნ-/ქუ̂ინ-/ქუნ-** **ქუნ/ქუ̂ინ** «სული»; ი-**ქუ̂ნ**-ი «სუნავს»; ი-**ქუ̂ინ**-დ-ა «სუნავდა»; ი-**ქუ̂ნ**-აუ̂-ალ «კვდება; სულს განუტევებს»; ლი-**ქუ̂ნ**-აუ̂-ალ «სიკვდილი; სულის განტევება» ...

ქართულ **ქუინ-** ძირს შეესატყვისება სვანური **ქუ̂ინ-/ქუნ-/ქუ̂ნ-**.

მასალა გ. მაჭავარიანმა შეაპირისპირა (მაჭავარიანი 1965, 61). ***ქუ̂ინ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 1973, 364; Klimov 1998, 217).

***ქუ̂ის-**

ქართ. **ქვის-** **ქვის**-ლ-ი; **ქვის**-ელ-ი

მეგრ. **ქვიშ-** **ქვიშ**-ილ-ი «ქვისლი»

სვან. **ქჷშ-**/**ქშ-** მე-**ქჷშ**-ელ/მე-**ქჷშ**-ოლ/მო-**ქშ**-ალ «ქვისლი»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «ორთა დათა ქმარნი **ქვისლნი** არიან». ქართული ენის მთიულურსა და მოხეურ დიალექტებში გვხვდება **ქვისელ** ფორმა (შანიძე 1984, 418).

ქართულ **ქვის-** (<***ქჷის-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქვიშ-** და სვანური **ქჷშ** (<***ქჷიშ-**).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ***ქჷისლ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 198; შდრ.: Klimov 1998, 217).

***ქჷრიმ-**

ქართ. **ქურიმ-** **ქურიმ**-ა

ლაზ. **ქურუმ-** **ქურუმ**-ი «ქურიმა»

სულხან-საბა მიუთითებს: «**ქურიმა** ღომსა ჰგავს, ფეტვია».

ქართულ **ქურიმ-** ფორმას შეიძლება შეესატყვისებოდეს ლაზური **ქურუმ-** (ბუნდოვანია ქართული **ი** და ლაზური **უ** ხმოვნების მიმართება).

მასალა შეაპირისპირა ი. ჯავახიშვილმა (ჯავახიშვილი 1930, 364-366).

***ქიან-**

ქართ. **ქიან-** **ქიან**-ი «ქანაობა»

მეგრ. **ქიონ-** ი-ვ-**ქიონ**-უნ-ქ «ვქანაობ»; ი-ვ-**ქიონ**-ი «ვიქანავე»; **ქიონ**-უ-ა/**ქიონ**-ი «ქანაობა» ...

ქართული ენის რაჭულ დიალექტში გვხვდება **ქიან**-ი «ქანაობა საქანელაზე» (ღლონტი 1975, 183).

ქართულ **ქიან-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქიონ-**.

მასალა შეაპირისპირა და ***ქიან-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 198; Klimov 1998, 217).

***ქინდრ-**

ქართ. **ქინდრ-** **ქინდრ**-ი «მსუქანი კისერი»; ჩა-**ქინდრ**-ვ-ა ...

მეგრ. **ქინდირ-** **ქინდირ**-ი «ქედი; კისერი»

**ქინდრი** დასტურდება ქართული ენის გურულ დიალექტში.

ქართული **ქინდრ-** ფორმის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **ქინდრ-** (სარჯველაძე 1999a, 128; სხვაგვარი დაკავშირება იხ. თოფურია 1946, 76; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 333).

***ქინქლ-**

ქართ. **ქინქლ-** **ქინქლ**-ა «კურკლი; სკინტლი»

მეგრ. **ქინქილ-** **ქინქილ**-ი «სკინტლი»

დასტურდება ქართული ენის დიალექტებში: **ქინქლ**-ი «თხისა და ცხვრის კურკლი»; **ქინქლ**-ა «სკინტლი».

ქართული **ქინქლ-** ფორმის შეატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **ქინქილ-** (<***ქინქლ-**).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ქინქლ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 217).

***ქინქლ-**

ქართ. **ქინქლ-** **ქინქლ**-ი «ბეწვი»

სვან. **ქინქილ-** **ქინქ-ილ** «ფაფარი»

ქართულ **ქინქლ-** ფორმას შესაძლოა შეესატყვისებოდეს სვანური **ქინქ-ილ**.

მასალა შეაპირისპირა და ***ქინქლ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 35).

***ქმარ-**

ქართ. **ქმარ-** **ქმარ**-ი

მეგრ. **ქომოჯ-**/**ქომონჯ-** **ქომოჯ**-ი/**ქომონჯ**-ი «ქმარი»; ნა-**ქომოჯ**-ი «ქვრივი»

ლაზ. **ქომოჯ-**/**ქიმოჯ-** **ქომოჯ**-ი/**ქიმოჯ**-ი «ქმარი»; ო-**ქომოჯ**-უ «გათხოვება»; ი-**ქომოჯ**-ე-ნ «თხოვდება»; ი-**ქომოჯ**-უ «გათხოვდა»; ო-**ქომოჯ**-ონ-ი/ო-**ქომონჯ**-ონ-ი «გასათხოვარი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: უკუეთუ განხუტეოს **ქმარმან** ცოლი თჳსი, მრკ. 10,11 V; მოხუცებულნი დედანი ეგრეთვე დაწყნარებულებითა შუენიერ, ნუ მასმენელ, ნუ ღჳნოსა ფრიადსა მორჩილ, კეთილისმოძღუარ, რაჲთა განაბრძნობდენ ჭაბუკთა მათ **ქმართმოყუარე-ყოფად**, შვილთმოყუარე, ტიტ. 2,3-4; არცა მამათა ცოლ-ისხენ და არცა დედანი **ქმრისვიდენ**, ათონ. მრავალთ. 288r,10-11b; დედაკაცისა

თანა **ქმრისცოლისა** და-ვე ნუ-ჰშჯდები რაჲთურთით, ისუ ზირ. 9,12 O და სხვ.

ქართულ **ქმარ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ქომოჯ-/ქომონჯ-** და ლაზური **ქომოჯ-/ქიმოჯ-**. მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ქმორ-** (პირველ მარცვალში **ო** ანაპტიქსური ხმოვანია. იგი იმეორებს მომდევნო მარცვლის ტემბრს. შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4; **ნ** განვითარებულია **ჯ**-ს წინ; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98). ლაზ. **ქიმოჯ-**<**ქომოჯ-** (იხ. ჩიქობავა 1938, 34).

არსებობს მოსაზრება **ქმარ-** ფორმის **ქამ-/ქმ-** ძირთან კავშირის შესახებ (ჯავახიშვილი 1937, 227; ჩიქობავა 1938, 34; თოფურია 1940b, 83 და სხვ.).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 64; იხ. აგრეთვე Erckert 1895, 299); ლაზური ექვივალენტი გ. დეეტერსმა გამოავლინა (Deeters 1927, 11). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ქმარ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 198).

***ქონ-**

ქართ. **ქონ-** **ქონ**-ი

მეგრ. **ქონ-** **ქონ**-ი «ქონი»

ლაზ. **ქუნ-/ქინ-** **ქუნ**-ი/**ქინ**-ი «ტვინი»

დასტურდება ძველ ქართულში: ოდეს-იგი დაღნენ მთანი, ვითარცა ცჳლნი, და კლდენი — ვითარცა **ქონი** სიცხესა, მამ. სწავლ. 124,1-2.

ქართულ **ქონ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **ქონ-** და ლაზური **ქუნ-/ქინ-** (<**ქონ-**).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 45). ***ქონ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 199).

***ქორ-**

ქართ. **ქორ-** **ქორ**-ი «სახლი; ზედა სართული»; **ქორ**-ედ-ი «სართულებიანი სახლი» ...

სვან. **ქორ-** **ქორ** «სახლი»; **ქორ**-ოლ «სახლაკი»; **ქორ**-შ-ჷლ «სახლეულნი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მან გიჩუენოს თქუენ **ქორი** დაგებული დიდი, ლ. 22,12 (ხანმ.); შთაავდო იგი მღჳმესა, რომელ იყო ბჭესა ბენიამენისსა, სახლსა მას **ქორედსა**, რომელ იყო სახლსა შინა უფლისასა, იერ. 20,2 OJ; რომელნი ტაძართა მრავალსართულთა და **ქორისქორთა** ოქროქანდაკებულთა აღაშენებენ, A-88 186v,8-11b და სხვ.

ქართულ **ქორ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ქორ-**.

ქართული და სვანური ენების მასალა თ. გონიაშვილმა შეაპირისპირა (გონიაშვილი 1940, 615).

***ქორ-**

ქართ. **ქორ-** **ქორ**-ი; ძერ-**ქორ**-ი

მეგრ. **ქორ-/ქირ-/ქჷრ-** **ქორ**-ი/**ქირ**-ი/**ქჷრ-ი** «ქორი»

ლაზ. **ქურ-/მქირ-** **ქურ**-ი/**მქირ**-ი/**მქი**-ი «ქორი»

დასტურდება ძველ ქართულში: ანუ შენითა სწავლითა დადგის **ქორი**? განიპყრნის ფრთენი თჳსნი და შეუძრველად დგან, იობ. 39,26 (მცხეთ.); ესე გძაგდინ მფრინველთაგან და არა შჭამოთ, რამეთუ საძაგელ არს ... ზარნასოვი, **ძერქორი** და მსგავსი მისი, ლევ. 11,14 O და სხვ.

ქართული **ქორ-** ძირის შესატყვისია მეგრული **ქორ-** (**ქირ-/ქჷრ-** <**ქორ-**) და ლაზური **ქურ-** (<**ქორ-** **მ**-ს განვითარებისა და **უ**>**ი** პროცესის შედეგად; იხ. ჩიქობავა 1938, 103; **მქიი**<**მქირი** ხმოვანთა შორის **რ**-ს დაკარგვით, იხ. ჩიქობავა 1938, 103).

მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 103).

***ქოქ-**

მეგრ. **ქოქ-** **ქოქ**-ა «გამოქვაბული; ღიობი»

სვან. **ქოქ-** **ქოქ** «გამოქვაბული»

მეგრულ **ქოქ-** ძირს შეესატყვისება სვანური **ქოქ-**.

მასალა შეაპირისპირა და ***ქოქ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998a, 37).

***ქუმ-**

ქართ. **ქუმ-** **ქუმ**-ელ-ი

მეგრ. **ქუმ-** **ქუმ**-უ «ქუმელი»

ლაზ. **ქუმ-** **ქუმ**-უ «ქუმელი»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ქუმელი** ჴალის ფქვილი».

ქართულ **ქუმ-ელ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ქუმ-უ** და ლაზური **ქუმ-** (შესატყვისობა ქართ. -ელ : მეგრ. -უ : ლაზ. -უ კანონზომიერია; იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 88-89).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (Климов 1973, 364; Klimov 1998, 219); ლაზური ექვივალენტი ო. მემიშიშმა გამოავლინა (მემიშიში 1997, 80). ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის ***ქუმელ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1973, 364; Klimov 1998, 219).

***ქუნ-**

ქართ. **ქუნ-/ქუ-** ა-**ქუნ**-ს/ა-**ქუ**-ს; ა-**ქუნ**-დ-ა ...

მეგრ. **ქუნ-** მიკა-**ქუნ**-ალ-ი «ტანსაცმელი»; გე-**ქუნ**-ალ-ობ-ა «id.»

ლაზ. **ქუნ-** დოლო-**ქუნ**-უ «ჩაცმა; ტანსაცმელი»; დოლო-ვ-ი-**ქუნ**-ი «ჩავიცვი»; დოლო-**ქუნ**-ერ-ი «ჩაცმული» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ნათლის-ღებაჲ **მაქუს** ნათლის-ღებად, ლ. 12,50 (ხანმ.); ყოველი, რაჲ **გაქუს** შენ, განყიდე და **გაქუნდეს** საუნჯჱ ცათა შინა, ლ. 18,22 (ხანმ.); მადიდე მე, მამაო, თავისა შენისა თანა დიდებითა მით, რომელი **მაქუნდა** მე წინაშე შენსა, ი. 17,5 (ხანმ.); რაჲთა **მაქუნდეს** ცხოვრებაჲ საუკუნოჲ, მ. 19,16 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ქუნ-** (**ქუ**-<**ქუნ-**) კანონზომიერად შეესატყვისება მეგრუ-ლი **ქუნ-** და ლაზური **ქუნ-**.

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 341-342); ქართული ექვივალენტი ზ. სარჯველაძემ გამოავლინა (Sardschweladse 1985, 25; შდრ.: ჩიქობავა 1938, 341).

***ქურ-**

ქართ. **ქურ-** **ქურ**-ი «ლოყა»

სვან. **ქ̂ურ-** **ქ̂ურ**-იჷ «ჩასუქებული»

ქართული ენის ხევსურულსა და ფშაურ დიალექტებში **ქურ**-ი «ლოყას, ან ბავშვის მსუქან, გამობერილ ლოყას» აღნიშნავს (ღლონტი 1975, 193).

შესაძლოა, ქართულ **ქურ-** ძირს შეესატყვისებოდეს სვანური **ქ̂ურ-** (<***ქურ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1981, 79).

***ქურს-**

ქართ. **ქუს-** **ქუს**-ლ-ი

მეგრ. **ქურს-/ქურც-/ქურ-** **ქურს**-ი/**ქურც**-ი/**ქურ**-ი «ქუსლი»; ნა-**ქურ**-ი «id.»

ლაზ. **ქურ-/ქუს-** **ქურ**-ი/**ქუს**-ი «ქუსლი»

გვხვდება ძველ ქართულში: ორნივე იგი ბჭენი ძელთაგან ნაძუთაჲსა ორკერძო განღებით და **ქუსლნი** მათნი იმიერ და ამიერ, III მეფ. 6,32 J; პოოს გუელმან შიშუელი **ქუსლი** მისი, კლარჯ. მრავალთ. 67.

ქართულ **ქუს-ლ-** (<***ქურს-ლ-**) ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ქურს-** (**ქურც-**<**ქურს-**; სონორ თანხმოვანთა მომდევნო პოზიციაში **ს**>**ც** პროცესისათვის იხ. ჟღენტი 1953, 155-156; **ქურ-**<**ქურს- ს** თანხმოვნის დაკარგვით) და ლაზური **ქურ-** (<***ქურს- რ**-ს დაკარგვით. **ქრუს**-ი («წიხლი»; ცხენიქ **ქრუსი** (//**ქუსი**) გეჩუ «ცხენმა წიხლი მოიქნია») მიღებულია მეტათეზისის შედეგად).

ქართული და მეგრული ფორმები ჰ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII; 115); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 65). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ქურსლ̥-** არქეტიპი (ЭСКЯ, 200; შდრ.: Klimov 1998, 219).

***ქურცხ-**

ქართ. **ქურცხ-** **ქურცხ**-ი «გაუვალი (ტყე)»

მეგრ. **ქირცხ-** **ქირცხ**-ონ-ი «ეკალნარი»

**ქურცხ**-ი დასტურდება ქართული ენის გურულ დიალექტში.

ქართული **ქურცხ-** ძირის შესატყვისი ჩანს მეგრული **ქირცხ-** (<***ქურცხ-**).

მასალა შეაპირისპირა და ***ქურცხ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***ქურც-**

ქართ. **ქურც-** ნა-**ქურც**-ენ-ი

მეგრ. [**ქურჩ-**]

ლაზ. **ქურჩ-** დო-**ქურჩ**-ოლ-ა «გარჩევა; გაწმენდა (სიმინდისა)»; დო-**ქურჩ**-ოლ-უმ-ან «გაარჩევენ, გაწმენდენ სიმინდს»,...

დასტურდება ძველ ქართულში: **ნაქურცენი** მისი ნედლი მოსძარცუა, შესაქმ. 30,37 O; სიტყუაჲ შენი შუენიერ, ვითარცა **ნაქურცენი** მრე-

წეულისაჲ, ქებ. ქებ. 4,3 O; 6, 6 O; ტყისმკაფელმან კეთილად მეორძი ნერგი განხერხა, და მოთალა სწავლულად **ნაქურცენი** მისი, სიბრძ. 13,11 O და სხვ.

ქართული **ნა-ქურც-ენ-** მიმღეობა არის (შდრ.: **ნა-თხზ-ენ-**).

ქართული **ქურც-** (<***ქურც-**) ძირის კანონზომიერი ფონემური შესატყვისია ლაზური **ქურჩ-**.

მეგრულში ამჟამად **ქურჩ-** ძირი აღარ გვაქვს, მაგრამ მეგრულიდან ნასესხები **ქურჩ-** შემოუნახავს დასავლურ დიალექტებს: **ქურჩ**-ნ-ა (იმერ.) «სიმინდის გარჩევა; ტაროზე ფუჩეჩის შემოცლა»; **ქურჩ**-ელ-ა (გურ.) «სიმინდის, თხილის, ლობიოს, ნივრის, ხახვისა და სხვათა შენაძრობი» (ღლონტი 1975, 193).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 21).

# ღ

***ღ-**

ქართ. **ღ-** **ღ**-ებ-ა; აღ-**ღ**-ებ-ა; აღ-ი-**ღ**-ო; წარ-**ღ**-ებ-ა «წაღება; წართმევა» ...

მეგრ. **ღ-** **ღ**-ალ-ა «აღება»; მი-დე-**ღ**-ან-ს «წაიღებს»; მიდე-**ღ**-უ «წაიღო»; გე-გი-წ-უ-**ღ**-უ «გამოართვა» ...

ლაზ. **ღ-** ი-**ღ**-უ «წაიღო»; ბ-ი-**ღ**-ი «წავიღე»; ბ-ი-**ღ**-ამ «წავიღებ»; ო-**ღ**-მ-ალ-უ «ტვირთი» ...

სვან. **ღ-** ხ-ო-**ღ**-ი/ხ-ო-**ღ**-ჷშგ-ი «ვართმევ»; ლი-**ღ**-ი/ლი-**ღ**-ჷშგ-ი «წართმევა»; მე-**ღ**-ჴშგ «წამრთმევი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: აღდეგ, **აიღე** ცხედარი შენი, მრკ. 2,11 (ჰაემ.); რომელსა ხუნდეს საშჯელად და **მიღებად** კუართისა შენისა, მიხუტევე მას ფიჩჳცა შენი, მ. 5,40 (ხანმ.); **წარიღო** და წარვიდა სახედ თჳსა, იაკობის წინარესახარ. 68r,10-12a (ხანმ.); თუ ვინმე **წარგიღებდეს** რასმე, ნუ აყენებ, მამ. სწავლ. 298,9-10 და სხვ.

ქართულ **ღ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღ-**, ლაზური **ღ-** და სვანური **ღ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (Чарая 1912, 22); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 343); სვანური — ა. გრენმა (Грен 1890, 125). ***ღ-**

არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 317; შდრ.: ЭСКЯ, 203).

***ღად-**

ქართ. **ღად-/ღდ-** **ღად**-ებ-ა; **ღა-ღად**-ი; **ღა-ღად**-ის-ი; მ-**ღდ**-ელ-ი ...

ლაზ. **ღოდ-** ბ-**ღოდ**-ამ «ვშვრები»; **ღოდ**-ამ «შვრები»; ო-**ღოდ**-უ «უქნა; დაემართა; უთხრა» ...

სვან. **ღდ-** ლი-**ღდ**-ე «ბჭობა; გარჩევა»

დასტურდება ძველ ქართულში: **ვღადებდე** და ვეტყებდე თავსა ჩემსა, პარხლ. მრავალთ. 276r,9-10b; იხილეს მღდელთმოძღუართა მათ და მწიგნობართა, რომელ-იგი ქმნნა სასწაულნი, და ყრმები იგი, რომელ **ღაღადებდა** ტაძარსა შინა, მ. 21,15 (ხანმ.); ჴმაჲ **ღაღადებისაჲ** უდაბნოსა: განხმზადენით გზანი უფლისანი და წრფელ-ყვენთ ალაგნი მისნი, მრკ. 3,4 (ხანმ.); ვიდრე იგინი მგზავრ მეოტად მოვიდოდეს, **ღაღადისი** მოიწია მეფისა, II მეფ. 13,30 OJ და სხვ.

ქართულ **ღად-** ძირს შეესატყვისება ლაზური **ღოდ-** (ლაზურში **ღოდ-** ძირს უკავშირდება როგორც „ქმნის", ისე „თქმის" მნიშვნელობები; შდრ.: ლათ. **ago** «თქმა; კეთება»; უდიური **ფესუნ** «თქმა; კეთება» ...) და სვანური **ღდ-** (<***ღად-**).

ქართული და ლაზური ძირები ერთმანეთთან ზ. სარჯველაძემ დააკავშირა (სარჯველაძე 1976, 217; შდრ.: ჩიქობავა 1938, 349); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 44).

***ღალ-/ღლ-**

ქართ. **ღალ-/ღლ-** და-ვ-ი-**ღალ**-ე; და-ი-**ღალ**-ა; და-**ღლ**-ა; და-**ღლ**-ილ-ი ...

მეგრ. **ღოლ-** ბ-**ღოლ**-ი «ვქენი»; **ღოლ**-გ «ქნა»; **ღოლ**-ამ-ა «კეთება; ქმნა»; **ღოლ**-ამ-ირ-ი «გაკეთებული» ...

სვან. **ღლ-** ლი-**ღლ**-ი «ლოდინი»; ხ-ო-**ღლ**-ი «ველი» ...

ქართულ **ღალ-/ღლ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღოლ-** («ქმნა» და «დაღლა» მნიშვნელობათა დაკავშირებისათვის შდრ.: ქართ. **შურ**-ებ-ის «შრომობს; აკეთებს» და მა-**შურ**-ალ-ი «დაღლილი; დაქანცული», იხ. აბულაძე 1973, 222). სვანური **ღლ-** (<***ღალ-**) ძირის დაკავშირება ქართულ და მეგრულ ძირებთან მნიშვნელობის სხვაობის გამო პრობლემატურია.

ქართული და ლაზური ძირები ერთმანეთთან ზ. სარჯველაძემ დააკავშირა (სარჯველაძე 1976, 217; შდრ.: ჩიქობავა 1938, 349); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 44).

***ღამ-**

ქართ. **ღამ-** **ღამ**-ე; სა-**ღამ**-ო ...
მეგრ. **ღუმ-** **ღუმ**-ა «წუხელ»
ლაზ. **ღომ-** **ღომ**-ა/**ღომ**-ან «გუშინ»; **ღომ**-ან-ერ-ი «გუშინდელი»

დასტურდება ძველ ქართულში: წარიყვანა ყრმაჲ იგი და დედაჲ მისი **ღამე**, მ. 2,14; ნუუკუე მოვიდენ მოწაფენი მისნი **ღამე**, მ. 27,64 C; იყო მუნ **ღამეულ** ლოცვასა შინა, Jer.-22 58r,29-30b; განუტევენ იგინი, რამეთუ **დაღამნა**, ბარსაბ. 228,18; ვითარცა მოიწია **დაღამებაჲ**, აღივსო ფერჴი იგი წყლულებითა, Sin.-6 45r და სხვ.

ქართული **ღამ-ე** ფუძის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **ღუმ-ა** (<**ღომ-ა**; ო>უ მ-ს მეზობლად, იხ. Марр 1915b, 206; შდრ.: ჩიქობავა 1938, 198; ЭСКЯ, 200) და ლაზური **ღომ-ა**. მეგრულსა და ლაზურში მნიშვნელობის გადაწევაა მომხდარი.

ქართული და მეგრული ენების მონაცემები დააკავშირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 41); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 47; იხ. აგრეთვე Марр 1936, 62; ჩიქობავა 1938, 196). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ღამენ-** (ЭСКЯ, 200) და ***ღამე-** (Klimov 1998, 220).

***ღარ-**

ქართ. **ღარ-** **ღარ**-ი
მეგრ. **ღორ-** **ღორ**-ე «ღარი»
სვან. **ღӑრ-** **ღӑრ** «ხევი»; **ღარ**-ი-**ღურ**-ა «ხევ-ხუვი»

გვხვდება ძველ ქართულში: ღჷძლისაგან გამოვლენ ორნი განსადინელნი, მიმსგავსებულნი **ღართა**, კაცისა აგებ. 226,22-23.

ქართულ **ღარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღორ-** და სვანური **ღӑრ-** (სვან. პოეზ. 242); **ღარ-ი-ღურ-ა** «ხევ-ხუვი» (იქვე).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 37); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***ღარ-/ღრ-**

ქართ. **ღრ-** **ღრ**-ობ-ა «ჭკნობა»; **ღრ**-ებ-ა; და-**ღრ**-ა; და-მ-**ღრ**-ალ-ი ...

მეგრ. **ღურ-** **ღურ**-ა/**ღურ**-უ-ა «სიკვდილი»; ვ-**ღურ**-უ-ქ «ვკვდები» ...

ლაზ. **ღურ-** ო-**ღურ**-უ/**ღურ**-ა «სიკვდილი»; ბ-**ღურ**-უ-რ «ვკვდები»; დო-**ღურ**-უ „მოკვდა“ ...

სვან. **ღარ-/ღრ-** ა-**ღარ** «მოკვდა»; ხ-ე-**ღრ**-ენ-ი «კვდება»; მჰ-**ღრ**-ა «გამხმარი ხე» ...

ქართულ **ღრ-** (<***ღარ-**) ძირს შეესატყვისება მეგრ. **ღურ-**, ლაზური **ღურ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ღორ-**) და სვანური **ღარ-/ღრ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 343; აგრეთვე Sardschweladse 1987).

***ღარ-/ღრ-**

ქართ. **ღრ-** **ღრ**-იალ-ი

მეგრ. **ღორ-/ღვარ-** ბ-**ღორ**-ან-ქ «ვყვირი; ვღრიალებ»; **ღორ**-ან-დ-უ «ყვიროდა»; ვ-ო-**ღვარ**-ან-ქ «ვაღრიალებ»; **ღორ**-ა/**ღვარ**-ა/**ღვარ**-აფ-ა «ყვირილი; ღრიალი» ...

ლაზ. **მღორ-** ო-**მღორ**-ინ-უ/ო-**მღორ**-უ «ყვირილი; ღრიალი»; მ-ბ-**ღორ**-ამ «ვღრიალებ; ვყვირი»; **მღორ**-ამ-ს «ღრიალებს; ყვირის»; მ-ბ-**ღორ**-ი «ვიღრიალე; ვიყვირე»; **მღორ**-ინ-ერ-ი «აღრიალებული» ...

სვან. **ღარ-/ღრ-** ლი-**ღრ**-ჰლ «სიმღერა»; მე-**ღრ**-ჰლ «მომღერალი»; ხჶ-ი-**ღრ**-ჰლ «ვმღერი» ...

სულხან-საბას ლექსიკონში **ღრიალი** ასეა განმარტებული: «უკა-ფიო ყვირილი».

ქართულ **ღრ-**(<***ღარ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღორ-** (**ღვარ-**<**ღორ-**), ლაზური **მღორ-** (მ განვითარებულია) და სვანური **ღარ-/ღრ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 352; შდრ.: ЭСКЯ, 201; Klimov 1998, 221); ლაზური ექვივალენტი არნ. ჩიქობავამ გამოავლინა (ჩიქობავა 1938, 352); სვანური **ღარ-/ღრ-** მეგრულსა და ლაზურ ფორმებს შეუდარა და ***ღარ-/ღრ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1960, 26; ЭСКЯ, 204; იხ. აგრეთვე Klimov 1998, 221).

***ღაწ̣ჳ-**

ქართ. **ღაწუ-** **ღაწუ**-ი «ყვრიმალი»; **ღაწვ**-ი (ახ. ქართ.)

სვან. **ღჳჭ-** **ღჳჭ**-ა (ლშხ.) «ღაწვი»; **ღჳჭ**-ოლ «id.»

დასტურდება ძველ ქართულში: გცეს თუ ვინმე შენ მარჯუენესა **ღაწუსა** შენსა, მ. 5,39 (ხანმ.); ნუ იყოფვით, ვითარცა ცხენი და ჯორი, რომელთა თანა არა არს გულისხმის-ყოფაჲ; ჭიმითა და აღჳრითა ქცევად **ღაწუნი** მათნი, რომელნი შენ არა მოგეახლნენ, ფსალმ. 31,9 და სხვ.

ქართულ **ღაწუ-** (***ღაწ̣უ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ღჳჭ-** (<***ღაჭჳ-**).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1949, 130).

***ღაჭ-**

ქართ. **ღანჭ-** **ღანჭ**-ი «ყბა»; **ღანჭ**-მოქცეული

სვან. **ღჭკ-** ლი-**ღჭკ**-ე «ყბედობა»; მჸ-**ღჭკ**-ე «ყბედი»

ქართულ **ღანჭ-** (<***ღაჭ-**) ძირის შესატყვისია სვანური **ღჭკ-**.

სვანური ფუძის სემანტიკა ამ დაკავშირებისათვის დამაბრკოლებელი არ არის (შდრ.: ქართ. **ყბ**-ედ-ი; **ყბ**-ედ-ობ-ს და მისთ. ფორმები, რომლებიც აშკარად **ყბ-ა** ფუძეს უკავშირდებიან).

მასალა ზ. სარჯველაძემ შეაპირისპირა (Сарджвеладзе 1991, 143).

***ღებ-**

ქართ. **ღებ-** **ღებ**-ვ-ა; მ-**ღებ**-ვ-არ-ი; **ღებ**-ილ-ი ...

მეგრ. **ღაფ-** **ღაფ**-უ-ა/დო-**ღაფ**-უ-ა «ღებვა»; ვ-**ღაფ**-უნ-ქ «ვღებავ»; დო-ვ-**ღაფ**-ი «შევღებე»; **ღაფ**-ილ-ი «შეღებილი» ...

ლაზ. **ღაფ-** ო-**ღაფ**-უ «ღებვა»; დო-**ღაფ**-უმ-ს «შეღებავს»; დო-**ღაფ**-უ «შეღება» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **იღებოს** მღდელმან თითი სისხლითა და შეასხუროს შჳდგზის წინაშე უფლისა კრეტსაბმელისა მიმართ წმიდისა, ლევ. 4,17 (გელ.); კაცთა სავაჭროდ შენდა სიმრავლისაგან მწირთა შენთაჲსა შტახსი და თითოფერი **ღებილი** თარშით, ეზეკ. 27,16 OJ; მეწამულ ბაგენი შენნი, ვითარცა ძოწით **ღებულნი**, ქებ. ქებ. 4,3 O; მატყლსა მას ოქროვეანსა ზრდის პინაჲ, რომელსა-იგი ვერვინ **მღებვართაგანმან** შეუძლო ღებვად დღესამომდის, ექუს. დღეთ. (აბ.) 105,9-10 და სხვ.

ქართულ **ღებ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღაფ-** და ლაზური **ღაფ-** (<***ღაბ-** დაყრუების გზით; იხ. ჩიქობავა 1938, 347). სვანური **ღაფ-/ღფ-** («შავად შეღებვა») მეგრულიდან ჩანს ნასესხები (Schmidt 1962, 138).

ქართული და მეგრული ენების მონაცემები ვ. თოფურიამ შეაპირისპირა (თოფურია 1926, 202); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 347). ***ღებ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 201).

***ღელ-**

ქართ. **ღელ-** **ღელ**-ვ-ა; **ღელ**-ავ-ს; მ-**ღელ**-ვ-არ-ე ...

მეგრ. **ღალ-** **ღალ**-უ-ა «შეშინება»; ო-**ღალ**-უ-ან-ს «აშინებს»; **ღალ**-ირ-ი «შეშინებული» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ხოლო ცრუნი იგი, ვითარცა ზღუაჲ, აღდუღებულნი ეგრე **ღელვიდენ**, ესაია 57,19 J; ვითარცა რომელიმე **ღელავნ** ზღუასა დიდსა სულიერსა, მამ. სწავლ. 189,1; უფალმან აღადგინა ქარი დიდი ზღუასა ზედა და იყო **ღელვაჲ** დიდი ზღუასა შინა, იონა 1,4 J; შეჰრისხნა ქარსა და **ღელვასა** წყალთასა, ლ. 8,24 C და სხვ.

ქართულ **ღელ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღალ-** (მოხდარია მნიშვნელობის გადაწევა).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 37).

***ღელ-**

ქართ. **ღელ-** **ღელ**-ე «ხევი; პატარა მდინარე»

მეგრ. **ღალ-** **ღალ**-ი/**ღალ**-ჷ «ღელე»

ლაზ. **ღალ-** **ღალ**-ი «ღელე»

დასტურდება ძველ ქართულში: დაიბანაკეს **ღელესა** მას, ივდით 7,3 O; განაახლოს ზოგი იგი მთისაჲ მის ჩრდილოდ კერძო და ზოგი მისი სამხრად კერძო და დაექშას **ღელე** იგი მთათა მათ ჩემთაჲ, ზაქ. 14,5 J; უფალი იყო იუდაჲს თანა, დ დაიმკჳდრა მთაჲ, რამეთუ ვერ შეუძლეს მოსრულებაჲ მკჳდრთა **ღელისათა**, მსაჯ. 1,19 (გელ.) და სხვ.

ქართულ **ღელ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღალ-** და ლაზური **ღალ-**.

ქართული და მეგრული ფორმები შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 5); ლაზური მასალა არნ. ჩიქობავამ მოიხმო (ჩიქობავა

1938, 183). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ღელე-** არქეტიპი (ЭСКЯ, 202).

***ღერ-**

ქართ. **ღერ-** **ღერ-/ღერ-ო**

სვან. **ღერ-** **ღერ** «ღერო»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ღერო** ჩალის **ღერი**; **ღერი** მხალთა და ბალახთ გვამი».

ქართული **ღერ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს სვანური **ღერ-**. ლაზური **ღანჯ-** («ფეხი; ბარძაყი; წვივი») ძირის ქართულ და სვანურ მასალასთან დაკავშირება მნიშვნელობის სხვაობის გამო ჭირს (შდრ.: Klimov 1998, 223).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა და ***ღერ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 35).

***ღერ-/ღირ-**

ქართ. **ღერ-/ღირ-** მო-**ღერ**-ებ-ა; მო-უ-**ღირ**-ა ...

ლაზ. **ღირ-** ო-**ღირ**-უ «მოღერება»; ნ-ო-**ღირ**-ამ-ან «უღერებენ»; ნ-ო-**ღირ**-უ «მოუღერა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: კუროჲ **აღირებნ** რქითა თჳსითა, უდაბნ. მრავალთ. 23v.

სულხან-საბას განმარტებით: «**მოღერება** ყელის კეთილად ჭერა; **მოღერება** ქელის, გინა ჯოხის საგუემრად **დაღერება**».

ქართულ **ღირ-** ალომორფს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ღირ-** ძირი.

მეგრულ ენაში შესატყვისი ძირი არ ჩანს (შდრ.: ჩიქობავა 1938, 348).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 348). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ღირ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 205; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 346; Klimov 1998, 223). ჰ. ფენრიხის აზრით, ამავე ძირს უკავშირდება სვანური ლი-**ღერ**-/ლი-**ღრ**-ე («მოშორება») ზმნურ ფუძეთა **ღერ-/ღრ-** ძირი (Fähnrich 1982a, 37).

***ღერღ-**

ქართ. **ღერღ-** **ღერღ**-ავ-ს; და-**ღერღ**-ა; **ღერღ**-ილ-ი ...

მეგრ. **ღარღ-** **ღარღ**-უ-ა «ღერღვა»; **ღარღ**-უნ-ს «ღერღავს»; **ღარღ**-ილ-ი «ღერღილი» ...

ლაზ. **ღარღ-** **ღარღ**-ილ-ი «ღერღილი»

გვხვდება ძველ ქართულში: უკუეთუ შესწირვიდე შესაწირავსა პირველთა ნაყოფთაგან ღმრთისა, ახალი შეხუკვილი ნედლი **ღერღილი** ღმრთისა შესწირო მსხუერპლად პირველად ნაყოფთაჲ, ლევ. 2,14 O.

სულხან-საბა წერს: «**ღერღილი** არს მარცვალნი ცერცვთა და მისთანანი, საფქველზედ ხოშრად დალეწილი».

ქართულ **ღერღ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღარღ-**, ლაზური **ღარღ-**.

ქართული და მეგრული ფორმები პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII; 103; 107); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ღერღ-** და ***ღერღილ-** არქეტიპები აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 202; Klimov 1998, 347).

***ღელ-**

ქართ. **ღელ-** ი-**ღელ**-ავ-ს; გა-**ღელ**-ილ-ი ...

ლაზ. **ღალ-** **ღალ**-უმ-ს/**ღალ**-უფ-ს «ღელავს; ჩხრეკს; ქექავს»; გო-**ღალ**-უ/ ო-კო-**ღალ**-უ «გაღელა; გაქექა; გაჩხრიკა»; ო-**ღალ**-უ «ღელვა; ქექვა; ჩხრეკა» ...

ქართულ **ღელ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს ლაზური **ღალ-** ძირი.

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. კარტოზიამ (კარტოზია 1979, 66-67). იგი მიუთითებს «ჩხრეკა; ქექვა» მნიშვნელობებზე. ა. თანდილავას მასალების მიხედვით, ლაზურში ამ ძირს «ღელვის» მნიშვნელობაც უკავშირდება.

***ღეჭ-**

ქართ. **ღეჭ-** **ღეჭ**-ავ-ს; **ღეჭ**-ვ-ა; და-**ღეჭ**-ილ-ი ...

მეგრ. **ღაჭ-**/**ღანჭკ-** **ღაჭ**-უ-ა/**ღანჭკ**-უ-ა «ღეჭვა»; ბ-**ღაჭ**-ჷნ-ქ «ვღეჭავ» ...

ლაზ. **ღვანჭ-** ო-**ღვანჭ**-უ «ღეჭვა»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ღეჭა** მცირე ცოხნა».

ქართულ **ღეჭ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღაჭ-**/**ღანჭ-** და ლაზური **ღვანჭ-** (**ნ** მეგრულსა და ლაზურში მეორეულია; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98; მეგრულისა და ლაზურის ფორმებში **კ** თანხ-

მოვანი არ ვითარდება **ღ** უკანაენისმიერი თანხმოვნის ზეგავლენით. ეს ვარაუდი გ. მაჭავარიანს ეკუთვნის, იხ. გამყრელიძე 1959, 21; შდრ.: **ღანჭკ**- (მეგრ.).

ქართული და მეგრული ენების მასალა მასალა შეაპირისპირეს თ. გამყრელიძემ (გამყრელიძე 1959, 21) და ჰ. ფენრიხმა; ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კარტოზიამ (კარტოზია 1979, 64). ***ღეჭ**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 202).

***ღჳარძლ**-

ქართ. **ღუარძლ**- **ღუარძლ**-ი «სარეველა»

მეგრ. **ღურძულ**- **ღურძულ**-ი «ჭირი; უბედურება»

ლაზ. **ღურძულ**- **ღურძულ**-ი «შხამი; ჭირი; უბედურება»

გვხვდება ძველ ქართულში: მოვიდა მტერი მისი და დასთესა **ღუარძლი** შორის იფქლსა მას, მ. 13,25; ვითარცა აღმოსცენდა ჯეჯლი იგი და ნაყოფი გამოიღო, მაშინ გამოჩნდა **ღუარძლი** იგი, მ. 13,26; ნუუკუე შეკრებასა მას **ღუარძლისასა** აღმოჰფხურათ იფქლიცა, მ. 13,29; პირი დაეყავნ არიოზს, რომელმანცა **ღუარძლი** დასთესა შორის იფქლსა წმიდასა, სინ. მრავალთ. 51,37-38 და სხვ.

ქართულ **ღუარძლ**- (<***ღჳარძლ̥**-) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღურძულ**- და ლაზური **ღურძულ**- (მეგრული და ლაზური ფორმებისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ღჳარძურ**-> ***ღჳურძურ**->***ღურძულ**-; შესატყვისობისათვის საერთოქართველური ***ლ̥** : ქართ. **ლ** : მეგრ. **ურ** : ლაზ. **ურ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 82-83).

ქართული, მეგრული და ლაზური ძირები შეაპირისპირა და ***ღჳარძლ̥**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 203; შდრ.: Klimov 1998, 224).

***ღჳაწ̣**-

ქართ. **ღუაწ**-/**ღუწ**- **ღუაწ**-ლ-ი; **ღუწ**-ა; მო-**ღუაწ**-ე; და-**ღუაწ**-ებ-ა ...

მეგრ. **ღუნჭ**- **ღუნჭ**-უ-ა «ცდა; დაძაბვა; დაჭიმვა»

სვან. **ღჳეჭ**- ლი-**ღჳეჭ** «დევნა; ცდა»

დასტურდება ძველ ქართულში: ხრქუა მას: უფალო, არა **ხიღუწი**, რამეთუ დამან ჩემმან მარტოჲ დამიტევა მსახურებად? ლ. 10,40 (ხანმ.); მოიყვანა იგი ყოველთა მათ სადგურსა და **იღუაწა** იგი, ლ. 10,35 (ხანმ.);

ჯეროვანი **ღუწაჲ** და მუშაკობაჲ აჩუენოს მათ ზედა, A-689 192r,35-36a; **ღუაწლი** კეთილი **მომიღუაწებიეს**, სრბაჲ აღმისრულებიეს, სარწმუნოებაჲ დამიმარხავს, II ტიმ. მიმართ 4,7 და სხვ.

ქართულ **ღუაწ-** (<***ღჳაწ̣-**) ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **ღუნჭ-** (<***ღჳუნჭ**-<***ღჳონჭ-**; **ნ ჭ**-ს წინ განვითარებულია; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **ღჳეჭ-** (<***ღჳაჭ-**).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 35); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Klimov 1988, 21).

***ღჳენთ-**

ქართ. **ღვენთ-** და-**ღვენთ**-ებ-ა; ი-**ღვენთ**-ებ-ა; ნა-**ღვენთ**-ი ...
მეგრ. **ღვანთ-** დო-**ღვანთ**-აფ-ა «დაღვენთება»; ი-**ღვანთ**-უ «იღვენთება»;
**დი-ღვანთ**-უ «დაიღვენთა»; **ღვანთ**-ირ-ი «დაღვენთილი» ...
სვან. **ღჳჷნთ-** **ღჳჷნთ/ღჳჷნთ**-ილ «წვეთი»

ქართულ **ღვენთ-** (<***ღჳენთ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღვანთ**- და სვანური **ღჳჷნთ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 37); სვანური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Климов 1985, 175).

***ღჳიჳ-**

ქართ. **ღუივ-** ღუივ-ა/**ღუი**-ა; **ღვია** (ახ. ქართ.)
სვან. **ღჳიჳ-** **ღჳიჳ** «ღვია»

დასტურდება ძველ ქართულში: კარები დაბირისაჲ მის ქმნა ძელისაგან **ღჳვისა**, III მეფ. 6,31 J; ზღურბლნი ოთხნაკეცად ძელთაგან **ღჳვისათა**, იქვე 6,32 J; ძეძჳსა მის წილ აღმოგიცენდეს შენ საროჲ და **ღჳვისა** წილ – მურტი, ესაია 55,13 J; **ღჳისა** O.

ქართულ **ღუივ-** (<***ღჳიჳ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ღჳიჳ-**.

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ღჳი-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 226-227).

***ღჷიჷ-**

ქართ. **ღუივ-** გა-ღუივ-ებ-ა; მ-ღუი-ერ-ი

მეგრ. **ღვივ-** გო-ღვიღვ-ინ-აფ-ა «გათბობა»; **ღვივ-ა/ღვიღვ-ალ-ი** «თბილი» ...

სვან. **ღჷიჷ-/ღჸ̈ჷ-** ლი-**ღჷიჷ**-ე «გაღვივება»; **ღჸ̈ჷ**-ე «ღვივის»; მე-**ღჸ̈ჷ**-ე «მღვივარე» ...

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება: «**მღუიერი** ცეცხლიანი ნაცარი; **მღჳვანი** ჭაბუკი გაკურვებული».

ქართულ **ღუივ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ღვივ-** (მეორე **ღ** განვითარებულია) და სვანური **ღჷიჷ-**.

ლაზური **მღ-** ძირის სხვა ქართველურ ენათა მასალასთან შეპირისპირება ფონეტიკური ხასიათის სიძნელეებს აწყდება (შდრ.: ЭСКЯ, 203; Klimov 1998, 227).

ქართველური ენების მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე ***ღჷიჷ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 203; Klimov 1998, 227).

***ღიჷ-**

ქართ. **ღივ-** ღივ-ილ-ი «ხმადაბალი ტირილი»; **ღივ**-ი-ს «ტირის»

მეგრ. **ღი-** **ღი**-აფ-ი «ტირილი»; **ღი**-ან-ს «ღრიალებს» ...

**ღივილ-ი** დასტურდება ქართული ენის იმერულ დიალექტში.

ქართულ **ღივ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ღი-** (<***ღიჷ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 37).

***ღიჯ-**

ქართ. **ღიჯ-** **ღიჯ-ღიჯ**-ებ-ს «უთავბოლოდ ლაპარაკობს და იცინის»; **ღიჯ-ღიჯ**-ი ...

მეგრ. **ღინჯგ-** ი-**ღინჯგ**-ინ-ან-ს «იცინის; იღიმება; იღრიჭება» ...

ქართლურ დიალექტში გვხვდება **ღიჯ-ღიჯ**-ი და მისგან წარმოქმნილი ფორმები. **ღიჯ-ღიჯ-** რედუპლიცირებული ფუძეა.

ქართული **ღიჯ-** ძირის შესატყვისია მეგრული **ღიჯგ-**.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1982a, 37).

***ღლეტ-/ღლიტ-**

ქართ. **ღლეტ-/ღლიტ-/ღლტ-** **ღლეტ**-ს; და-**ღლიტ**-ა; და-**ღტ**-ა «დაიღლიტა» (გურ.) ...

მეგრ. **ღილატ-/ღილიტ-/ღირტ-** **ღილიტ**-უ-ა/**ღილატ**-უ-ა «ღლეტა»; ვ-**ღილატ**-ჷნ-ქ/ვ-**ღილიტ**-ჷნ-ქ «ვღლეტ»; გო-ბ-**ღილიტ**-ი «გავღლიტე»; გო-**ღირტ**-უ «გაიღლიტა»; გო-**ღილატ**-ილ-ი «გაღლეტილი» ...

ლაზ. **ღლატ-/ღლიტ-** ო-**ღლიტ**-უ «ღლეტა»; **ღლატ**-ერ-ი «დაღლეტილი» ...

ქართულ **ღლეტ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღილატ-** (<***ღლატ-**) და ლაზური **ღლატ-**.

ქართული **ღლიტ-** ფორმის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **ღილიტ-** (<***ღლიტ-**) და ლაზური **ღლიტ-**.

მეგრული **ღირტ-** შეესატყვისება ქართულ **ღლტ-** (<***ღლ̥ტ-**) ფორმას. მეგრულში მოხდა ***ლ̥**-ს შესატყვისი ***რ̥**-ს ვოკალიზაცია (შდრ.: ქართ. **კლდე** (<***კლ̥დე**) : მეგრ. **კირდა**; იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 95). გურულში შემონახულია **ღლტ**-ს (**ღლტ**-ებ-ი-ს) რეფლექსი: და-**ღტ**-ა; **ღტ**-ებ-ა/**ყტ**-ებ-ა ...

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1930, 300); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და ***ღლეტ-/ღლიტ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 204).

***ღლია-**

ქართ. **ღლია-** **ღლია**-ჲ; ი-**ღლია** (ახ. ქართ.)

მეგრ. **რღია-/ღია-** **რღია/ღია** «იღლია»

სვან. **ღლია-** ლა-**ღლია**-შ «იღლია»

დასტურდება ძველ ქართულში: ჰრქუა მას აბდიმელექ ეთიოპელმან: დაუპყარ ძუელი ესე ძონძი და ფარტენანი ესე მატყლისანი საბელთა მაგათ **ღლიათა** ქუეშე ჴელთა შენთასა, იერ. 38,12 OJ; ვითარცა მიიწიო სოფლად თჳსა, ყვენ ესენი **ღლიასა** შენსა ქუეშე და დასხენ მკერდსა ზედა მის ყრმისასა, Sin.-6 35v და სხვ.

**ღლია** შემონახულია ქართული ენის აჭარულ დიალექტში; **ღლია**ვ-ი (<**ღლია**) – გურულში (იხ. ღლონტი 1975, 206). ახ. ქართულის ი-**ღლია** მეორეული ჩანს.

ქართულ **ღლია-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რღია** (<***ღრია** **რ**-ს მეტათეზისით; **ღია**<**რღია**<***ღრია** **რ**-ს დაკარგვით) და სვანური **ღლია**.

ლაზური ღალ-ა-ჯიჯ-ი («ილლია») თითქოს ამავე ძირს შეიცავს (ЭСКЯ, 204; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 350; Klimov 1998, 231).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII, 114); სვანური ექვივალენტი მოიხმო და *ღლია- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 204; Klimov 1998, 231).

***ღმართ-**

ქართ. **ღმერთ-** **ღმერთ-ი**

მეგრ. **ღორონთ-** **ღორონთ-ი** «ღმერთი»

ლაზ. **ღორმოთ-** **ღორმოთ-ი** «ღმერთი»

სვან. **ღერმეთ-/ღჷრბეთ-** **ღერმეთ** (ბქვ.)/**ღჷრბეთ** (ბზმ.) «ღმერთი»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: არავინ არს სახიერ, გარნა მხოლოჲ **ღმერთი**, მრკ. 10,18 (ხანმ.); იგიცა **ღმერთმან** შეიწყალენ, I ბოლნ.; წარვიდეს მწყემსნი იგი, ხადოდეს და ხაკურთხევდეს **ღმერთსა**, ლ. 2,20 (ხანმ.); ქადაგებდა სახარებასა **ღმრთისასა**, მრკ. 1,14 (ხანმ.); **ღმერთი ღმერთთა** მათთაჲ უწესს მას, არმაზ, შატბ. კრებ. 334,25-26 და სხვ.

**ღმერთ-** შედის მრავალი კომპოზიტის შემადგენლობაში: **მრავალღმერთ-ი; მრავალღმრთეება-ჲ; ღმერთმთავრობა-ჲ; ღმერთმყოფელი; ღმერთქმნულება-ჲ; ღმერთ-ყოფა-ჲ; ღმერთშემოსილ-ი; ღმრთივაღძრულ-ი; ღმრთივგჳრგჳნოსან-ი; ღმრთივდამყარებულ-ი; ღმრთივდაცულ-ი; ღმრთივმონიჭებულობა-ჲ; ღმრთივსულიერ-ი; ღმრთივსწავლულ-ი; ღმრთივქმნულ-ი; ღმრთივშეკრებულ-ი; ღმრთივშუენიერ-ი; ღმრთივშუენიერება-ჲ; ღმრთივცხებულ-ი; ღმრთივწოდებულობა-ჲ; ღმრთითსწავლულ-ი; ღმრთისამიერ-ი; ღმრთისამიმართ-ი; ღმრთის-გამოჩინება-ჲ; ღმრთის-კადრება-ჲ; ღმრთისმბრძოლ-ი; ღმრთისმბრძოლება; ღმრთისმბრძოლობა-ჲ; ღმრთისმგალობელ-ი; ღმრთისმგალობელობა-ჲ; ღმრთისმეტყუელ-ი; ღმრთისმეტყუელება; ღმრთისმეცნიერება-ჲ; ღმრთისმოკიდულ-ი; ღმრთისმოლალე-ჲ; ღმრთისმოსავება-ჲ; ღმრთისმოყუარე-ჲ; ღმრთისმოყუარება-ჲ; ღმრთისმოშიშ-ი; ღმრთისმოშიშება-ჲ; ღმრთისმოძულე-ჲ; ღმრთისმსახურ-ი; ღმრთისმსახურება-ჲ; ღმრთისმსახურებისმნებელ-ი; ღმრთისმტჳრთველ-ი; ღმრთისმქადაგებლობა-ჲ; ღმრთისმშობელ-ი; ღმრთისმხილველ-ი; ღმრთისშემოსილ-ი; ღმრთისშემწყნარებელ-ი; ღმრთისშემწყნარებელობა-ჲ** ...

**ღმერთ-** (<***ღმართ-** უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199) ძირს შეესატყვისება მეგრული **ღორონთ-**, ლაზური **ღორმოთ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ღმორთ-**. მეგრულსა და ლაზურში მოხდა **მ - რ > რ - მ** მეტათეზისი; პირველ მარცვალში განვითარდა ხმოვანი, რომლის ტემბრი მომდევნო მარცვლის ხმოვნით არის შეპირობებული; მეგრულში **მთ>ნთ** ასიმილაციის შედეგად. ამ ტიპის ასიმილაციის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 123) და სვანური **ღერმეთ/ღერბეთ** (<***ღმართ-**; ე ანაპტიქსური ხმოვანია). არ არის გამორიცხული სიტყვის ქართულიდან სესხება).

ყველა ქართველური ენის მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 33). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ღერმათ-** (ЭСКЯ, 202) და ***ღრმათ-** (Klimov 1998, 234); ნ. მარი აღადგენდა ***ღარმათ-** ფორმას (Марр 1911с, 110). ჰ. ფენრიხის აზრით, ამ ძირს შეიძლება დავუკავშიროთ, ხატის ენაში დადასტურებული **სალმურთობა/სალამურთობა** ფუძეები (Fährich 1998c).

***ღობ-**

ქართ. **ღობ-** **ღობ**-ე; **ღობ**-ავ-ს; **ღობ**-ვ-ა ...

მეგრ. **ღობ-** **ღობ**-ერ-ი «ღობე»; **ღობ**-უ-ა «ღობვა»; ბ-**ღობ**-უნ-ქ «ვღობავ»; ბ-**ღობ**-ი «შევღობე» ...

ლაზ. **ღობ-** **ღობ**-ერ-ი «ღობე (წნული)»; ო-**ღობ**-უ «ღობვა»; დო-ბ-**ღობ**-ი «დავღობე» ...

სვან. **ღობ/ღჷებ-/ღბ-** **ღობ/ღჷებ** «სკა»; მგ-**ღბ**-ურ «მეფუტკრე»

დასტურდება ძველ ქართულში: ვიდრემდის დაესხმით კაცთა ზედა და მოჰკლავთ თქუენ, ყოველნი, ვითარცა კედელსა მიდრეკილსა და **ღობესა** დაჭენებულსა, ფსალმ. 61,5 გ; ოთხთავე **ღობეთა** მის სახლისათა ეკუეთნეს ეშმაკნი, A-129 19v,34-36b და სხვ.

ქართულ **ღობ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღობ-**, ლაზური **ღობ-** და სვანური **ღობ-/ღბ-** (**ღჷებ<ღობ-** უმლაუტის შედეგად. მნიშვნელობის გადაწევა მეორეულია).

ქართული და მეგრული ფუძეები შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 351); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 146); სვანური მასალა მოიხმო და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ღობ-** და ***ღობე-** არქეტიპები აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 205; შდრ.: Klimov 1998, 231).

***ღომ-**

ქართ. **ღომ-** **ღომ**-ი «ფეტვის სახეობა»

მეგრ. **ღუმ-** **ღუმ**-უ «ღომი»

ლაზ. **ღომ-** **ღომ**-ი/**ღომ**-უ «ღომი»

**ღომი** დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში.

ქართულ **ღომ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღომ-** (<**ღუმ**-; **მ**-ს ზეგავლენით **ო**>**უ**, ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122) და ლაზური **ღომ**-.

სვანური ***ღომ** ქართულიდან ჩანს ნასესხები (ЭСКЯ, 205).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 73); ლაზური ექვივალენტი არნ. ჩიქობავამ გამოავლინა (ჩიქობავა 1938, 174). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ღომუ**- არქეტიპი (ЭСКЯ, 205; შდრ.: Klimov 1998, 231).

***ღორ-**

ქართ. **ღორ-** მო-**ღორ**-ებ-ა «მოტყუება»; მო-ა-**ღორ**-ა «მოატყუა» ...

მეგრ. **ღორ-** **ღორ**-ებ-ა/და-**ღორ**-ებ-ა «მოტყუება»; ვ-ი-**ღორ**-ენ-ქ «ვიტყუები»; ვ-ა-**ღორ**-ენ-ქ «ვატყუებ»; **ღორ**-ებ-ულ-ი «მოტყუებული» ...

ლაზ. **ღორ-**/**ღერ-** მო-ვ-ა-**ღორ** «ვატყუებ»; ქო-მო-ვ-ა-**ღორ**-ი «მოვატყუე»; მო-ბ-**ღორ**-დ-ი «მოვტყუვდი» ო-**ღურ**-უ/ო-**ღერ**-დ-ინ-უ/მო-**ღერ**-დ-ინ-უ «მოტყუება»; მა-**ღერ**-დ-ინ-უ «მოტყუვდებოდა»; ო-**ღერ**-დ-ინ-აპ-ტ-უ «ატყუებდა» ...

სვან. **ღრ-** ლი-**ღრ**-ოვ-ი «მოტყუება»; ხ-ო-**ღრ**-ოჺ-ი «ვატყუებ»; მ-ე-**ღრ**-ოჺ-ა̈ლ «მატყუებს»; მე-**ღრ**-ოვ-ა̈ლ «მატყუარა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: დღესა ერთსა **მოაღორებდა** აღლადოს მსგავსითა სიტყჳთა ქალსა ვისმე, პარხლ. მრავალთ. 381r,5-8a.

ქართულ **ღორ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ღორ-**, ლაზური **ღორ-** (**ღერ**-<**ღორ**-) და სვანური **ღრ-** (<***ღორ**-). არაა გამორიცხული მეგრული **ღორ-** და ლაზური **ღორ-** ძირების ქართულიდან სესხება.

ქართული და მეგრული ენების ფორმები შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 34); ლაზურისა და სვანურის მასალა არნ. ჩიქობავამ მოიხმო (ჩიქობავა 1938, 350). გ. კლიმოვმა ***ღორ-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 205; იხ. აგრეთვე Klimov 1998, 232).

***ღორ-**

ქართ. **ღორ-** **ღორ**-ი; სა-**ღორ**-ე; მე-**ღორ**-ე-ჲ ...

მეგრ. **ღეჯ-** **ღეჯ**-ი «ღორი»; ტყარ-**ღეჯ**-ი «გარეული ღორი»; მე-**ღეჯ**-ე «მეღორე»; ო-**ღეჯ**-ე «საღორე» ...

ლაზ. **ღეჯ-** **ღეჯ**-ი «ღორი»; ბ-ი-**ღეჯ**-ე-რ «ვღორობ» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ნუცა დახუდებთ მარგალიტსა თქუენსა წინაშე **ღორთა**, მ. 7,6 (ხანმ.); მიმავლინენ ჩუენ **ღორებსა** იმას, მრკ. 5,12 (ხანმ.); რომელნი ჭამენ ჴორცსა **ღორისასა** და სუმენ წუენსა მსხუერპლთა მათთასა, ესაია 65,4; **მეღორენი** იგი ივლტოდეს, მ. 8,33 C; მრკ. 5,14 C და სხვ.

ქართულ **ღორ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღეჯ-** და ლაზური **ღეჯ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური *__ღორ-__. *__ღორ-__>**ღეჯ-** უმლაუტისა და **რ**>**ჯ** პროცესისა შედეგად. უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160 და შმდგ.; **რ**>**ჯ** მოვლენის შესახებ იხ. Марр 1909a, 3-4).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 72); ლაზურის მასალა ნ. მარმა გამოავლინა (Марр 1909a, 3-4; 1909b, 0158). *__ღორ-__ არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 205).

***ღორჯ-**

ქართ. **ღორჯ-** **ღორჯ**-ო

მეგრ. **ღოძგ-**/**ღონძგ-** **ღოძგ**-ო/**ღონძგ**-ო «ღორჯო»

ლაზ. **ღორძგ-**/**ღოძგ-** **ღორძგ**-ო/**ღოძგ**-ო «ღორჯო»

**ღორჯო** დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში.

ქართული **ღორჯ**-ო ფუძის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **ღორძგ**-ო (**ღონძგ**-ო მიღებულია **ძ**-ს წინ **ნ**-ს განვითარების შედეგად; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და ლაზური **ღორძგ**-ო (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური *__ღორჯგ-__. **ჯგ**>**ძგ** შეპირობებულია **რ**-ს ზეგავლენით; ამ მოვლენის შესახებ იხ. გამყრელიძე 1959, 76; **ღოძგ**-ო<**ღორძგ**-ო **რ**-ს დაკარგვის შედეგად).

ქართველური ენების მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ღორჯო-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 206; Klimov 1998, 232).

***ღოღ-**

ქართ. **ღოღ-** **ღოღ**-ვ-ა/**ღოღ**-იალ-ი; **ღოღ**-ავ-ს; **ღოღ**-იალ-ობ-ს; ი-**ღოღ**-ა ...

სვან. **ღოღ-** ი-**ღოღ**-ელ «ხეტიალობს»; ლა̈-ჲ-**ღოღ**-ალ-ე «იხეტიალა» (ბქვ.); მე-**ღოღ**-იელ «მოხეტიალე» (ლშხ.) ...

ქართული ენის იმერულ და გურულ დიალექტებში დასტურდება **ღოღვა/ღოღიალი** «უსაქმოდ ხეტიალი».

სულხან-საბას განმარტებით, «სნებოანთა მიერ უსუსურსა სიარულსა **ღონღილი** (ჰქვიან)».

ქართულ **ღოღ-** (**ღონღ-** ფორმაში **ნ** განვითარებულია) ძირს შეესატყვისება სვანური **ღოღ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***ღოჭ-**

ქართ. **ღოჭ-** **ღოჭ**-ვ-ა

მეგრ. **ღუჭ-** **ღუჭ**-უ-ა «ჭმუჭვნა»; ბ-**ღუჭ**-უნ-ქ «ვჭმუჭნი»; დო-ბ-**ღუჭ**-ი «დავჭმუჭნე» ...

ქართული **ღოჭ-** ძირის შესატყვისი ჩანს მეგრული **ღუჭ-** (<***ღოჭ-**). მეგრულში **ჭკ** კომპლექსი არ განვითარდა **ღ**-ს დისიმილაციური ზეგავლენის გამო (ამ მოვლენის შესახებ მიუთითა გ. მაჭავარიანმა; იხ. გამყრელიძე 1959, 21).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1972, 661).

***ღრაკ-/ღრეკ-/ღრიკ-**

ქართ. **ღრეკ-/ღრიკ-** ა-**ღრეკ**-ა-ჲ; შე-**ღრ**-ეკ-ა; შე-**ღრიკ**-ა; **ღრეკ**-ილ-ი ...

მეგრ. **ღირაკ-/ღიროკ-/ღირიკ-/ღირკ-** **ღირიკ**-უ-ა/**ღირაკ**-უ-ა «ღრეკა»; ვ-**ღიროკ**-ჷნ-ქ «ვღრეკ»; ქო-ბ-**ღიროკ**-ი «მოვღრიკე»; მი-**ღიროკ**-უ «მოიხრება»; გო-ბ-**ღირიკ**-ი «id.»; **ღირკ**-უ «რაც იღრიკება» ...

ლაზ. **ღრიკ-/ღლიკ-** ო-**ღრიკ**-უ «მოხრა; დახრა»; მო-**ღრიკ**-ი «მოხარე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ყრუვნი და უტყუნი ხიტყოდეს და მკელობელნი ვიდოდეს და **ღრეკილნი** განხიკურნებოდეს, მ. 15,31 (ხანმ.); ბრძანა თითოეულისა მათისა მუჴლისა **აღრეკაჲ** და გრგოლი რკინისაჲ უკუნცემად, H-341 478; გულისსიტყუამან გულისამან **შე-**

**ღრიკის** ძალისაგან, ისუ ზირ. 38,19 O; ნუ იყოფინ ჴელი შენი მოღებად ხოლო განრთხმულ და მიცემად – **შეღრეკილ**, ისუ ზირ. 4,36 O; **ღრეკილებასა** გუამთასა ჰმართებნ, A-689 166r,11-12a; გრძელი იყო, არამედ **დაღრკა** სიბერითა, ნოვ. II 16,24-25 და სხვ.

ქართულ **ღრეკ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღირაკ-** (<***ღრაკ-**); **ღრიკ-** ფორმას – ლაზური **ღრიკ-/ღლიკ-** (<***ღრიკ-**) და მეგრული **ღირიკ-** (<***ღრიკ-**). ქართული **ღრკ-** (<***ღრ̥კ-**) ფორმის შესატყვისია მეგრული **ღირკ-**. მეგრული **ღიროკ-** ფორმა ქართულისათვის ***ღრაკ-**ს გვავარაუდებინებს.

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 228). მეგრული ექვივალენტი გამოავლინა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე ***ღრეკ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 206).

***ღრენ-/ღრინ-**

ქართ. **ღრენ-/ღრინ-** **ღრენ**-ა; შე-უ-**ღრინ**-ა; **ღრინ**-ვ-ა ...

მეგრ. **ღირინ-/ღგ̌რინ-** **ღირინ**-ი/**ღირინ**-უ-ა/**ღგ̌რინ**-უ-ა «ღრენა; ტირილი (ბავშვისა)»; **ღგ̌რინ**-გნ-ც «იღრინება; ტირის» ...

ლაზ. **ღირინ-/ღიინ-** **ღირინ**-ს «ღრინავს»; დო-**ღირ**-ინ-უ «დაიღრინა» ...

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ღრინვა** ძაღლთა მჴეცთაგან წყრომა».

ქართულ **ღრინ-** ალომორფს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღირინ-/ღგ̌რინ-** (<***ღრინ-**) და ლაზური **ღირინ-** (<***ღრინ-**; **ღიინ-** <**ღირინ-** **რ**-ს დაკარგვის შედეგად). ქართული და მეგრული ფორმები პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895 XII, 106); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ღრინ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 206; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 354; Klimov 1998, 233).

***ღრეჯ-/ღრიჯ-**

ქართ. **ღრეჯ-/ღრიჯ-** **ღრეჯ**-ა; და-**ღრეჯ**-ა; და-ი-**ღრიჯ**-ა ...

მეგრ. **ღრანჯ-** **ღრანჯ**-უ-ა «დაღრეჯა»; ი-**ღრანჯ**-უ «იღრიჯება»; დი-**ღრანჯ**-უ «დაიღრიჯა» ...

სვან. **ღლიჯ-/ღიჯ-** მგ-**ღლიჯ**/მგ-**ღიჯ** «დაკრეჭილი (კბილი)»

დასტურდება ძველ ქართულში: მჭმუნვარე და **დაღრეჯილი** იყო პირითა, Ost.-3 5r,6-8b; A-162 152v,20-21a.

ქართულ **ღრეჯ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღრანჯ-** (შეფარდება ქართული **ჯ** : მეგრული **ჯ** ამ ფორმაში **ღ**-ს არსებობითაა შეპირობებული; ამ მოვლენის შესახებ მიუთითა გ. მაჭავარიანმა; იხ. გამყრელიძე 1959, 21. **ნ** განვთარებულია **ჯ**-ს წინა პოზიციაში; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **ღლიჯ**-/**ღიჯ**-.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 44).

***ღრმა-**

ქართ. **ღრმა- ღრმა**-ჲ; **ღრმ**-ულ-ი
მეგრ. **რღომა-** ენო-**რღომა** «ჩაღრმავებული ადგილი»
ლაზ. **ღორმა- ღორმა** «ხვრელი»

გვხვდება ძველ ქართულში: განაპო კლდე უდაბნოსა და ასუა მათ, ვითარცა **ღრმისაგან** დიდისა, ფსალმ. 77,15; შეავლინე ნავი ეგე **ღრმად**, ლ. 5,4; არცა ერისა მიმართ **ღრმაბაგისა** და ენამძიმისა მიგავლენ შენ, ეზეკ. 3,5 (გელ.); კაცი **ღრმიად** მეცნიერი, მრავალთა მასწავლელ და თავისა თჳსისა უქმარ არს იგი, ისუ ზირ. 37,22 O; უცნაურ იყვნეს **ღრმიადთა** მათ სიტყუათა, Jer.-3 160v,4-5 და სხვ.

ქართულ **ღრმა**- (<***ღრ̥მა**-) ფორმას შეესატყვისება მეგრული **რღომა** (<**ღორმა** მეტათეზისის შედეგად) და ლაზური **ღორმა** (მეგრუ-ლისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ღრ̥მა**. ***რ̥**-ს ვოკალიზაციის შედეგად მეგრულსა და ლაზურში **ორ** მიმდევრობა ჩამოყალიბდა, იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 97; 101; აუსლა-უტში შესატყვისობა ქართ. **ა** : მეგრ. **ა** : ლაზ. **ა** კანონზომიერია, იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25).

ქართული და ლაზური ფორმები შეაპირისპირეს ნ. მარმა (Марр 1936, 146) და არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 48); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 44). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ღრ̥მა**- არქეტიპი (ЭСКЯ, 207; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 355; Klimov 1998, 233).

***ღრტილ-**

ქართ. **ღრტილ-**/**ხრტილ-** **ღრტილ**-ი/**ხრტილ**-ი

მეგრ. **ხჷნტკირ-**/**ხინტკირ-** **ხჷნტკირ**-ი/**ხინტკირ**-ი «ხრტილი»

დასტურდება ძველ ქართულში: მოიზიდის, რომელი-იგი გამოვალნ ყიისაგან, ჴორჴმან სტჳრსა მას შინა ორთა მათგან ნესტუთა, რომელნი არიან საყნოსელსა შინა **ღრტილისასა**, კაცისა აგებ. 159,3-6.

სულხან-საბა **ხრტილ-** ლექსემას ასე განმარტავს: «ღრაჭა»; ხოლო **ღრაჭა** ახსნილია, როგორც «ძვალთა და რბილთა საშუალი».

ქართულსა და მეგრულში, როგორც ჩანს, მოხდა **ღ**>**ხ** პროცესი (თუმცა არც იმის გამორიცხვაა შესაძლებელი, რომ თავდაპირველი **ხ**-ს შემცველი ფორმა იყოს).

ქართული **ღრტილ**-ის შესატყვისი ჩანს მეგრული **ხჷნტკირ-**/**ხინტკირ-** (<***ხრტილ-**<***ღრტილ-**. **რ**>**ნ** პროცესი **ტ**-ს წინა პოზიცი-აში მოხდა; ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 123; **კ** განვითარებულია **ტ**-ს შემდეგ. **ჷ**/**ი** თავკიდურა კომპლექსის გასათიშავად გაჩნდა).

მასალა შეაპირისპირა და ***ხრტილ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერ-თიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1973, 367; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 355; Klimov 1998, 234).

***ღრუტ-**

ქართ. **ღრუტ-** **ღრუტ**-უნ-ებ-ს; **ღრუტ**-უნ-ი ...

მეგრ. **ღვინტ-** **ღვინტ**-აფ-ი «ღრუტუნი»; **ღვინტ**-ან-ს «ღრუტუნებს»; დი-**ღვინტ**-უ «დაიღრუტუნა» ...

სვან. **ღრუტ-** ლი-**ღრუტ**-ჷნ-ი «ღრუტუნი»; **ღრუტ**-ჷნ-ი «ღრუტუნებს»

ქართულ **ღრუტ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ღვინტ-** (<***ღურტ-**<***ღრუტ-** მეთატეზისის, ასიმილაციისა (**რტ**>**ნტ**) და **უ**>**ჳი** გადასვლის შედეგად), და სვანური **ღრუტ-** (სვანური **ჟღურტ-** ფორმა მეორეულია).

ქართველური მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე ***ღრუტ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 207; შდრ.: Klimov 1998, 235).

***ღრღ-**

ქართ. **ღრღ-** **ღრღ**-ნ-ი-ს; **ღრღ**-ნ-ა; მ-**ღრღ**-ნ-ელ-ი ...

მეგრ. **ღირღ-** **ღირღ**-ონ-უ-ა «ღრღნა»; **ღირღ**-ონ-უმ-ს «ღრღნის»; დო-**ღირღ**-ონ-უ «დაღრღნა» ...

ლაზ. **ღირღ-** ო-**ღირღ**-ოლ-უ «ღრღნა; ქექვა»; **ღირღ**-ოლ-უფ-ს «ღრღნის; ქექავს» ...

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება **ღრღნა** «ძვალთ ხვრა».

ქართულ **ღრღ-** (<***ღრ̥ღ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღირღ-** და ლაზური **ღირღ-** (შესატყვისობისათვის ***რ̥** : ქართ. **რ** : მეგრ. **ირ** : ლაზ. **ირ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 95-97).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ღრ̥ღ-ჳნ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 207; Klimov 1998, 235).

***ღრღად-**

ქართ. **ღრღედ-/ღერღედ-** **ღრღედ**-ი/**ღერღედ**-ი «ბატი»

მეგრ. **ღორღონჯ-** **ღორღონჯ**-ი «ბატი»

ლაზ. **ღორღოჯ-** **ღორღოჯ**-ი «ბატი»

სვან. **ღარღჾდ-** **ღარღჾდ** «ბატი»

დასტურდება ძველ ქართულში: იყვნეს ადგილსა მას **ღრღედნი**, ლიმონ. 113,9; **ღრღედთა** ამხილეს მტერთა მათ და განაცხადეს საქმე მათი, ექუს. დღეთ. (აბ.) 119,9-10 A; **ღერღედთა** B; არვეოანად და გროანად ფრინვენ, ვითარცა კარაპნი და **ღრღედნი** და წერონი, A-689 39r (აშიაზე).

მოსაზრება იმის შესახებ, რომ **ღრღედ-** «ძველ ქართულში ფიქსირებულია ერთხელ «ლიმონარის» ტექსტში. არ არის გამორიცხული, რომ მცდარ ფორმასთან გვქონდეს საქმე» (ნოზაძე 1992, 64), არ არის მართებული, რადგანაც ეს ფორმა გვხვდება სხვადასხვა ტექსტში, რომლებიც სხვადასხვა დროს და სხვადასხვა გადამწერის მიერაა გადაწერილი. **ღერღედ-<ღრღედ**-ი.

ქართული **ღრღედ-** (<***ღრღად-** უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღორღონჯ-**, ლაზური **ღორღოჯ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ღრ̥ღოდ-**. შესატყვისობისათვის ***რ̥** : ქართ. **რ** : მეგრ. **ორ** : ლაზ. **ორ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 97-98; **დ>ჯ** პალატალიზაციის შედეგად, იხ. როგავა 1947, 352; **ნ** განვითარდა **ჯ**-ს წინ. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **ღარღჾდ** (<***ღრ̥ღჾდ**). სვანური ფორმა კიდევ ერთხელ ადასტურებს ქართულისათვის **ღრღად-** ფორმის დაშვების სისწორეს.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 262); მეგრული და სვანური — ა. გრენმა (Грен 1890, 124); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 103). ყველა ქართველური ენის მასალა ერთმანეთს დაუკავშირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ღარღად**- არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1960, 26; ЭСКЯ, 201; Klimov 1998, 221).

***ღრჭ**-

ქართ. **ღრჭ**- ი-**ღრჭ**-ენ-ს; ი-**ღრჭ**-ინ-ა; **ღრჭ**-ენ-ა

მეგრ. **ღირწკ**-/**ღგრწკ**- **ღირწკ**-ინ-ი/**ღგრწკ**-ინ-ი «ღრჭენა»; ვ-ო-**ღირწკ**-ინ-ან-ქ «ვაკრაჭუნებ (კბილებს)» ...

ლაზ. **ღრიწკ**- **ღრიწკ**-ინ/**ღრიწკ**-ილ «კრაჭუნი (კბილებისა)»

სვან. **ღგლწკ**- **ღგლწკ**-გ6 «ღრჭიალი; კრაჭუნი (კბილებისა)»

დასტურდება ძველ ქართულში: პეროვინ და **იღრჭენნ** კბილთა, მრკ. 9,18; ხოლო მათ ვითარცა ესმოდა ესე, განიხერხებოდეს გულითა მათითა და **იღრჭენდეს** მის ზედა კბილთა მათთა, საქმ. მოციქ. 7,54; მუნ ხიყოს ტირილი თუალთაჲ და **ღრჭენაჲ** კბილთაჲ, მ. 13,50 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ღრჭ**- (<***ღრ̥ჭ**-) ძირს შეესატყვისება მეგრული მეგრული **ღირწკ**-/**ღგრწკ**-, ლაზური **ღირწკ**- (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია ***ღრ̥წკ**-) და სვანური **ღგლწკ**-. შეფარდება ქართ. **რჭ** : მეგრ. **რწკ** : ლაზ. **რიწკ**- (<***რწკ**-) : სვან. **ლწკ**- (<***რწკ**-) აიხსნება **რ** სონორის ზეგავლენით (იხ. გამყრელიძე 1959, 76).

ქართველური მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე ***ღრ̥ჭინ**- (ЭСКЯ, 207) და ***ღრჭ-ენ**-/**ღრჭ-ინ**- (Klimov 1998, 235) არქეტიპები აღადგინა გ. კლიმოვმა.

***ღრჯ**-

ქართ. **ღრჯ**- **ღრჯ**-ნ-ა

მეგრ. **ღირძგ**- **ღირძგ**-ონ-უ-ა «ღრჯნა»

დასტურდება ძველ ქართულში: ეშუნი მაღნარისანი შთასრულ იყვნეს ვენაჴსა მას და განჰრყუნიდეს მას შინა და აღმოსთხრიდეს. და მრავალნი ძირნი ვენაჴისანი აღმოთხარნეს და ნაყოფი დასცჳვა, ხოლო რტოთა მათ **ღრჯნიდეს**, Jer.-14 293v,1-11a.

ქართულ **ღრჯ**- (<***ღრ̥ჯ**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღირძგ**- (<***ღრ̥ჯგ**-. შეფარდება ქართ. **რჯ** : მეგრული **რძგ**- **რ**

სონორის ზეგავლენით აიხსნება; ამ მოვლენის შესახებ იხ. გამყრელიძე 1959, 76).

იმერული **ღირძგნა** («ბლაგვი დანით რისამე ჭრა») ზანიზმი უნდა იყოს (შდრ.: Sardschweladse 1985, 25).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ღრჯ-უნ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 235; შდრ.: Sardschweladse 1985, 25).

***ღრჯ-**

ქართ. **ღრჯ-** **ღრჯ**-უ «მიუკარებელი; უხასიათო; უცხვირპირო»

სვან. **ღჯ-** ლი-**ღჯ**-გნ-ე «გაღიზიანება»; ხ-ო-**ღჯ**-გნ-ე «ვაღიზიანებ»; ნა-**ღჯ**-გნ «ნაღიზიანები» (ანდ. 114) ...

ქართულ **ღრჯ-** ძირს შეესატყვისება სვანური **ღჯ-** (<***ღრჯ-**. **ღ**-ს არსებობა ძირის ანლაუტში ხელი შეუშალა **ჯგ** კომპლექსის ჩამოყალიბებას. ამ მოვლენის შესახებ გ. მაჭავარიანმა მიუთითა, იხ. გამყრელიძე 1959, 21).

მასალა ზ. სარჯველაძემ შეაპირისპირა (Sardschweladse 1987, შდრ.: აბაშია 1997d, 35-36).

***ღრჯ-**

ქართ. **ღრძ-** **ღრძ**-ილ-ი

ლაზ. **ღინჯგ-/ღენჯგ-** **ღინჯგ**-ილ-ი/**ღენჯგ**-ილ-ი «ღრძილი»

ქართული **ღრძ-** (<***ღრ̥ჯ-**) ძირის შესატყვისი უნდა იყოს ლაზური **ღინჯგ-/ღენჯგ-** (ლაზურში ***რ̥** სონანტის რეფლექსები ჩანს **ი/ე**. ***რ̥** სონანტის რეფლექსთა შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94-100; **ნ** განვითარებულია; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

მეგრულ **ჯირგ**-ილ-, ლაზურ **ჯირჯ**-ილ- ფუძეთა დაკავშირება ქართულ **ღრძ**-ილ- ფუძესთან ფონეტიკური ხასიათის დაბრკოლებებს აწყდება (შდრ.: ჩიქობავა 1938, 55; ЭСКЯ, 207). ასევე პრობლემატურია ***ღრჯ-** არქეტიპის აღდგენაც (შდრ.: ЭСКЯ, 207).

მასალა არნ. ჩიქობავამ შეაპირისპირა (ჩიქობავა 1938, 55). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ღრ̥ჯილ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 207; შდრ.: Klimov 1998, 235).

***ღუ-**

მეგრ. **ღუ-/ღჸ-/ღ-** **ღუ**-ენ-ა «ქონა»; მ-ი-**ღ**-უ «მაქვს»; მ-ი-**ღუ**-დ-უ «მქონდა»; ნო-რ-**ღუ**-ე «გქონია»; **ღჸ**-მ-ალ-ა «სამფლობელო»

ლაზ. **ღუ-** მ-ი-**ღუ**-ნ «მაქვს»; უ-**ღუ**-ნ «აქვს»; მ-ი-**ღუ**-ტ-უ «მქონდა»...

სვან. **ღჿ-** მ-უ-**ღჿ**-ა «მაქვს»; მ-უ-**ღჿ**-ა̈ნ-და «მქონდა»; ეს-**ღჿ**-ა «მიაქვს»; მა-**ღჿ**-ა̈ნ «ქონება»; ლი-**ღჿ**-ე̄ნ-ე «id.» ...

მეგრული **ღუ-** (მეგრულის სხვა ფორმები ამ ძირისაგან გამოიყვანება), ლაზური **ღუ-** და სვანური **ღჿ-** კანონზომიერად შეესატყვისებიან ერთმანეთს (შდრ.: ჩიქობავა 1938, 345).

მეგრული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ა. გრენმა (Грен 1890, 125; 143; იხ. აგრეთვე Erckert 1895, 296); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 345).

***ღულ-**

ქართ. **ღულ-** მო-მ-**ღულ**-ალ-ი «გალეული»

ლაზ. **ღურ-** მე-**ღურ**-უ «გაპარტახება; უპატრონოდ დარჩენა»; მე-**ღურ**-ელ-ი «გაპარტახებული; უპატრონოდ დარჩენილი»; მე-**ღურ**-ა-ს «დაინგრევა»; მე-**ღურ**-უ-ნ «გაპარტახდება; ოხრდება; უპატრონოდ რჩება» ...

დასტურდება ძველ ქართულში: იხილნა ჴორცნი მათნი, რამეთუ მომპალ და **მომღულალ** იყვნეს ტანჯვათა მათგან დიდძალთა, ანდრიანეს და ანატოლეს წამ. 211,17-20.

ქართული **ღულ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს ლაზური **ღურ-**. სემანტიკური სხვაობა, რაც ქართულ და ლაზურ ფორმებს შორის იჩენს თავს, ძნელად ასახსნელი არ არის.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 358; სხვაგვარი დაკავშირებისათვის იხ. სარჯველაძე 1980, 117-118).

***ღულ-**

ქართ. **ღურ-** **ღურ-ღულ**-ი «გაჯავრებით, ჩუმად ლაპარაკი»

სვან. **ღულ-** ლი-**ღულ**-ი «ბუზღუნი»

**ღურ-ღულ**-ი დასტურდება ქართული ენის გურულ დიალექტში. ეს ფუძე მიღებულია **ღულ-** ძირის გაორმაგების გზით.

ქართულ **ღულ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ღულ-**.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1984, 44).

***ღუმ-**

ქართ. **ღმუ-** **ღმუ**-ი-ს; **ღმუ**-ილ-ი ...

მეგრ. **ღუმ-** **ღუმ**-ინ-ი «ღრიალი; ღმუილი»; **ღუმ**-ინ-ან-ს/-ც «ღრიალებს»; დო-**ღუმ**-ინ-უ «დაიღრიაა» ...

ლაზ. **ღუმ-** ო-**ღუმ**-ინ-უ/**ღუმ**-ინ-ი «ღრიალი; ზღვის ხმიანობა»

ქართულ **ღმუ-** (<***ღუმ-** მეტათეზისის შედეგად) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ღუმ-** და ლაზური **ღუმ-**.

მასალა შეაპირისპირა და ***ღმუ-** ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 204; Klimov 1998 231).

***ღუნ-**

ქართ. **ღუნ-** **ღუ-ღუნ**-ი

მეგრ. **ღუ-** **ღუ-ღინ**-ი «ღუღუნი»; **ღუ-ღინ**-ან-ც «ღუღუნებს (მტრედი)» ...

სულხან-საბა განმარტებით: «**ღუღუნი** წარზიდული ჴმა». **ღუღუნ-** რედუპლიცირებული ფუძეა, რასაც მოწმობს ძველი ქართული **მ-ღუნ-ვ-იერ-** («მოღუღუნე»), **მ-ღუნ-ავ-** («მოღუღუნე») ფუძეები, რომლებიც **ღუნ-** ძირს შეიცავენ: მუნ გურიტნი, უდაბნოსა შინა მყოფნი და **მღჳნვიერნი** და ზაფხულისა მაუწყებელნი, Ath.-11 207r; იყვნენ მთათა ზედა, ვითარცა ტრედნი **მღუნავნი**, ეზეკ. 7,16 (გელ.).

ქართული **ღუ-ღუნ-** ფუძის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **ღუ-ღინ-** (<***ღუ-ღუნ- უ**>ი პროცესის შედეგად).

ქართული და მეგრული ფუძეები შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 353). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ღუღუნ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 208; შდრ.: Klimov 1998, 236).

***ღუნ-/ღულ-**

ქართ. **ღუნ-/ღულ-** **ღუნ**-ვ-ა; ბ-**ღუნ**-ვ-ა; **ღულ**-ი/მ-**ღულ**-ი «ნამგალი»; **ღულ**-არჭ-ნ-ილ-ი; **გულ**-არძ-ნ-ილ-ი; **ღვლ**-ერჭ-ი «წნელი» ...

მეგრ. **ღულ-/ღურ-** **ღულ**-ა «მოღუნული; მრუდი; მტყუანი»; სი-**ღულ**-ე «სიმრუდე»; **ღულ**-ორწკ-უ-ა «მოხრა»; **ღვლ**-ერწკ-ი «წნელი»; დი-**ღულ**-ან-უ «მოიღუნება» ...

ლაზ. **ღულ-** **ღულ**-ა/**ღულ**-ი «მოხრილი»; თოლ-ი-**ღულ**-ა «ელამი»

სვან. **ღულ-/ღუ-** **ღულ**-ა̈-ჲ «მუხლი»; ლი-**ღუ**-რჯ-ა̈ნ-ი-ჵლ «კლაკნა; გრეხა»; ი-**ღუ**-რჯ-ან-ი-ჵლ «იკლაკნება»; ეს-**ღუ**-რჯ-ა̈ნ-ი-ჵლ-ე «დაიკლაკნა»; უ-**ღუ̂ნ**-ა «იდაყვი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: სული ჭუვნიერი, რომელი ვალნ **იღუნალ** და უძლურებით, ბარუქ 2,18 OJ; იგი სიმძიმედ და **დაღონებად** შეცვალე, კლარჯ. მრავალთ. 275,21-22; ვიდოდა იგი **დაღონებული**, III მეფ. 21,27 O; **ბღუნვით** იყო სლვაჲ მისი, ბალავარ. 24,2; ნუ იქადინ ზურგითა **ბღუნვარჱ**, ვითარცა ზურგმართალი, III მეფ. 20,11 O; მცირედ ჟამ იყო სიქადული ესე ჩემი, და, აჰა, უკუნისამდე ყუედრებაჲ ჩემი, და მიერითგან ყოფად ვარ სირცხჳლითა **მღუნარ**, ანდრიანეს და ანატოლეს წამ. 208,20-24; წინაშე მათსა ვიდოდე **მღუნვარედ**, ეზეკ. 12,6 (გელ.); რაჟამს დამწიფდის ნაყოფი იგი, მუნქუესვე მიავლინის **მღული**, მრკ. 4,29; ფრიად **მღულარჭნელნი** და არაოდეს წაღმართმორბედნი, A-689 178r,5-7a; მაშინ შეშფოთნეს გონებაჲ მისი და **იღულარჭნებოდის** სარეცელსა ზედა თჳსსა, მამ. სწავლ. 98,26-27 რომელი **გარდაგულარძნიდეს** გზათა, უპატივო იქმნეს, იგავნი 13,2 O; **გარდაგულარძნილ** არს ეგევითარი იგი და ცოდავს, ტიტ. 3,11 და სხვ.

ქართულ **ღულ**- ძირს შეესატყვისება მეგრული **ღულ**-, ლაზური **ღულ**- და სვანური **ღულ**- (**ღუ**-<**ღულ**-).

**ღულ**- ძირისაგან იწარმოება **ღულ-არჭ-ნ-ილ**- და **გულ-არძ-ნ-ილ**- ფუძეები (იხ. ლომთათიძე, 1959, 75).

**ღულ-არჭ**- ფუძეს მოეპოვება კანონზომიერი მეგრული შესატყვისი – **ღულ-ორწკ**- (Климов 1985, 175); **ღულ-არძ**- ფუძეს – სვანური **ღურჯ**-.

ქართული **ღულ**- ძირი და მეგრული **ღულ**- (**ღულ**-ა; სი-**ღულ**-ა; **ღულ**-ერ-ი «სახლის სახურავის საყრდენი ძელები») ერთმანეთთან დააკავშირა ქ. ლომთათიძემ (ლომთათიძე, 1959, 75); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 227); სვანური – კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 117).

***ღუპ-**

ქართ. **ღუპ-** **ღუპ**-ვ-ა; და-**ღუპ**-ვ-ა; ი-**ღუპ**-ებ-ა ....
მეგრ. **ღუმპ-** **ღუმპ**-უ-ა «დაღუპვა»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**დაღუპვა** წყალთაგან დათქმა».

ქართული **ღუპ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **ღუმპ-** (<**ღუპ- მ**-ს განვითარების შედეგად).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

# ყ

***ყაბ-**

ქართ. **ყბ-** **ყბ**-ა; ნი-**ყბ**-ერ-ი «ყბა»
სვან. **ყაბ-/ყბ-** ჰა-**ყბ**-ა «ყბა»; **ყაბ** «წვერი»

დასტურდება ძველ ქართულში: განვაცუა ხრატუკი ცხჳრთა შენთა და დანდალი — **ყბათა** შენთა, IV მეფ. 19,28 O; ვევედრები წინამძღუართა და დეკანოზთა, რაჲთა არცა ტანსა ზედა, არცა წუერთა ზედა და არცა **ყბათა** ზედა განჰყოფდენ საეკლესიოდ კითხვასა, თეოფ. 369,21-22; მსგავს არს ჴელმწიფებაჲ ესე ცოდვათაჲ ცხენსა **ყბედსა**, რომელი უკუმართ ზიდავნ, Ath.-11 274r; ხოლო ღაწუნი და ენაჲ და ქმნულებაჲ იგი, რომლითა იძრვის **ნიყბერი** მოფოლხუებითა და მოჭირებითა, განმარტებითა და შემოკრებითა, ესე ყოველი მსგავს არს ძრვასა მას ძალთა ებნისათა ჭმასა შინა, კაცისა აგებ. 159,7-11 და სხვ.

ქართულ **ყბ**- (<***ყაბ**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ყაბ/ყბ**-(**ყაბ** «წვერს» აღნიშნავს. ხევსურულ დიალექტში **ყბა** «წვერის» აღმნიშვნელადაც იხმარება — ა. შანიძე).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1961, 140). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***ყბა**- არქეტიპი (ЭСКЯ, 209; Klimov 1998, 238).

***ყაჳ-/ყჳ-**

ქართ. **ყავ-/ყვ-/ყ-** ვ-**ყავ**; **ყ**-ო; ვ-ი-**ყ**-ოფ-ი; გან-**ყ**-ო; შე-**ყ**-ო; **ყვ**-ელ-ი ...
მეგრ. **ყვ-/ყუნ-/ყუ-/ყ-** **ყუნ**-ს «ჰყავს»; **ყუნ**-დ-უ «ჰყავდა»; ნო-**ყუნ**-უ-ე «ჰყოლია»; მიდე-**ყონ**-უ «წაიყვანა»; მე-**ყუნ**-ს «მიჰყავს»; **ყვ**-ალ-ი «ყველი»; მა-**ყვ**-ენჯ-ი «მხლებელი»; გე-**ყვენჯ**-ი «მომდევნო»; ი-**ყ**-უ «მოხდა»; ი-**ყუ**-აფ-უ-ნ «იქნება» ...
ლაზ. **ყოვ-/ყვ-/ყ-/ყო-/ყვ-/ჲ(ვ)-** უ-**ყოვ**-უ-ნ/უ-**ყო**-უ-ნ «ჰყავს»; უ-**ყონ**-უ-ტ-უ «ჰყავდა»; მინდი-**ყ**-ონ-უ «წაიყვანა»; ი-**ყ**-ონ-ამ-ს «მიჰყავს»;

ო-**ყვ**-ოფ-უმ-ე «კეთება»; **ყ**-უ «ყო»; დო-**ყ**-უ «გააკეთა»; ი-**ყვ**-ე-ნ «იქნება»; **ყვ**-ალ-ი/**კვ**-ალ-ი «ყველი»; მე-**ყვ**-აფ-ერ-ი «მაწონი» ...

სვან. **ყა-/ყჳ-/ყ-** მ-ა-ყ-ა «მყავს»; ი-ყ-ი «იყვანს»; ე-მ-ყ-ა «მიმყავს»; ლი-**ყჳ**-ელ «გაყოფა»; **ყჳ**-ელ-ნ-ი «იყოფა»; **ყჳ**-ილ-ე «ყოფს»; ჩუ-ლუ-**ყჳ**-ლ-ურ-ე «გაყოფილი; გამოთიშული» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ხრქუა მას იესუ: ვიდოდე და **ხყოფდ**, ლ. 10,37 (ხანმ.); ნუ **ხიყოფით**, ვითარცა ორგულნი, მ. 6,5 (ხანმ.); მიჰხედა და იხილნა ორნი ცოლნი მისნი და ჰრქუა: რაჲ **გეყვიან** ესენი შენ? შესაქმ. 33,5 O; მას მისცეს მოწაფჱ და გაკუეთილი შეუქმნეს, თავისა კრასოვულისაგან კიდე, კოკაჲ ერთი ღჳნოჲ თუესა შინა და **ყველი** ერთი და სამი ლიტრაჲ ზეთი, იოვ. და ეფთ. 84,5; **თანაჰყვანდა** იოჰანეცა მსახურად, საქმ. მოციქ. 13,5 და სხვ.

ქართულ **ყავ-/ყვ-/ყ-** ზმნურ ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჸვ-/ჸუ-/ჸ-**, ლაზური **ყოვ-/ყვ-/ყ-** (სხვა ალომორფები ამ ფორმათაგან გამოიყვანებიან, იხ. ჩიქობავა 1938, 352) და სვანური **ყა-/ყჳ-** (<***ყაჳ-**).

**ყავ-** ძირისაგან ძველსა და ახალ ქართულში მრავალი ფუძე იწარმოება. როგორც მონათესავე ენებთან შედარება ცხადყოფს, ზოგი მათგანი ქართველურ ენათა ერთიანობის ხანაშიაც არსებობდა.

ქართულ **ყვ-ელ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჸვ-ალ-** და ლაზური **ყვ-ალ-/კვ-ალ-/ვ-ალ-** (<**ყვ-ალ-**). სვანური ზმნა ლი-**ყ**-ელ-ე («ყველის ამოყვანა») ქართულიდან ნასესხებ **ყვ-ელ-** ფუძეს შეიცავს (ლი-**ყ-ელ**-ე<*ლი-**ყვ-ელ**-ე).

ქართულ **ყვ-ან-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჸ-ონ-** (<***ჸვ-ონ-**) და ლაზური **ყ-ონ-** (**ჸ-ონ-/ჲ-ონ-/ონ-** ვარიანტები **ყ-ონ-** ფორმისაგან მომდინარეობენ, იხ. ჩიქობავა 1938, 357).

ქართული **ყავ-** («ყოლა; წაყვანა») და მეგრული **ჸვ-/ჸ-** ერთმანეთს ა. ცაგარელმა დაუკავშირა (Цагарели 1880, 85); ლაზ. **ყოვ-/ყო-, ჸ-/ჲ-** მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 356); სვანური **ყა-** — გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 208; იხ. აგრეთვე მაჭავარიანი 1965, 70).

ქართული **ყავ-/ყვ-** («ყოფა»), მეგრული **ჸვ-/ჸ-**, ლაზური **ყვ-/ჸვ-/ჲ(ვ)-** ძირები ერთმანეთს დაუკავშირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 351-353); სვანური ლი-**ყჳ**-ელ («გაყოფა») ფ. ერთელიშვილმა გამოავლინა (იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 201).

ქართული **ყვ-ელ-** და მეგრული **ჸვ-ალ-** ფუძეები შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 76); ლაზური **ყვ-ალ-/კვ-ალ-/ვ-ალ-** ფუძე მოიხ-

მო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 95). ამ ფუძის შესატყვისად სვანური **ლი-ყ-ელ-ე** მიიჩნიეს გ. კლიმოვმა (Климов 1960, 24; ЭСКЯ, 210; შდრ.: Klimov 1998, 240) და მზ. შანიძემ (მზ. შანიძე 1960, 63). მზ. შანიძემ დაასაბუთა **ყავ-/ყვ-** ძირთან **ყვ-ელ-** ფუძის კავშირი (მზ. შანიძე 1960, 63). ამ მოსაზრებას მხარს უჭერს აგრეთვე ლაზური **მე-ყვ-აფ-ერ-ი** («მაწონი»), რომელიც **ყვ-** ძირისაგან იწარმოება.

გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა ***ყა-**, ***ყჳელ-**, ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის — ***ყჳ-**, **ყჳან-** არქეტიპები (ЭСКЯ, 208-210; შდრ.: Klimov 1998, 236-237; 240).

***ყაჳ-/ყჳ-** ძირს უკავშირდება მო-**ყ**-ოლ-ა; ჰ-**ყვ**-ებ-ა (ამბავს); შდრ.: ლი-ნ-**ყაჳ** («უაზრო ლაპარაკი»). ეს დაკავშირება ჰ. ფენრიხს ეკუთვ-ნის (Fähnrich 1987).

***ყალ-**

ქართ. **ყლ- ყლ-ე**
მეგრ. **ცოლ- ცოლ-ე**
ლაზ. **ყოლ-/კოლ- ყოლ-ე/კოლ-ე**
სვან. **ყლ- ყლ-აჳ** «ბიჭი»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «მამაკაცის სარცხვი-ნელი».

ქართულ **ყლ-ე** (<***ყალ-ე**) ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მე-გრული **ცოლ-ე** და ლაზური **ყოლ-ე/კოლ-ე** (მეგრულისა და ლაზური-სათვის ამოსავალია საერთოზანური ***ყოლ-ა**, რომელმაც უმლაუტის შედეგად მოგვცა **ე** ფუძის აუსლაუტში. უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-169). შესაძლოა, სხვა ქართველურ მასალასთან დაკავშირდეს სვა-ნური **ყლ-აჳ** («ბიჭი») ფუძე (შდრ.: გურ. **კუტა** «penis; ბიჭო»).

ქართული და მეგრული ენების მასალა კ. ჰ. შმიდტმა შეაპირისპირა (Schmidt 1962, 141); ლაზური და სვანური ექვივალენტები გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 212). ***ყალ-** არქეტიპი აღადგინა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 141; შდრ.: ЭСКЯ, 212).

***ყამ-/ყმ-**

ქართ. **ყმ-** სი-**ყმ**-ილ-ი «შიმშილი»; მო-მ-**ყმ**-არ-ი «დამშეული»; მო-ა-**ყმ**-ო სი-**ყმ**-ილ-ით-ა «მოკლა შიმშილით»; მო-ა-**ყმ**-ო წყურილითა «მოკლა წყურვილით» ...

მეგრ. **ცუმ-** **ცუმ**-ენ-ი «წყურვილი»; **ცუმ**-ენ-ს «სწყურია»; ქ-მ-ა-**ცუმ**-ენ-ც «მომწყურდა»; **ცუმ**-ენ-ულ-ი «მოწყურებული» ...

ლაზ. **ყომ-/ომ-** ო-**ყომ**-ინ-უ «წყურვილი»; მ-**ყომ**-ინ-ს «მწყურია»; მ-ა-**ყომ**-ინ-უ «მომწყურდა»; **ყომ**-ინ-ი/**ომ**-ინ-ი «წყურვილი»; **ყომ**-ინ-ერ-ი/**ომ**-ინ-ერ-ი «მწყურვალე» ...

სვან. **ყმ-** ი-**ყმ**-ი «იხრჩობა»; ლი-**ყმ**-ი «დახრჩობა»; მჷ-**ყმ**-ე «დამხრჩობი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ხიყვნენ **სიყმილნი** და სრვანი და ძრვანი ადგიდ-ადგიდ, მ. 24,7 (ხანმ.); ვითარცა ძაღლნი **მომყმარნი** საჭმელსა ზედა, ეტევებოდეს სიკუდიდ წმიდასა მას, ლუკ. 392,4-5; რაჲამს იხილონ მონა-ზონი არა ყოვლითურთ უწყალოქმნილი ჴორცთა მიმართ, არამედ ნაწილითა რაჲთმე ზოგსრე ნუგეშინისმცემელი მათისა მის **მომყმარობისაჲ**, A-689 177r,23-28b; რაჲ გჳყვეს ჩუენ ასურთა მათ? უწყოდეს, რამეთუ **მოვყმებით**, IV მეფ. 7,12 O და სხვ.

ქართულ **ყმ-** (<***ყამ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ცუმ-** (ო>უ მ-ს ზეგავლენით, ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122), ლაზური **ყომ-** (**ომ**-<**ყომ-**) და სვანური **ყმ-** (<***ყამ-**). მნიშვნელობის სხვაობათა მიუხედავად ამ ძირთა დაკავშირება შესაძლებელი ჩანს.

ნათელი არ არის ლაზურის **მბინ-** ძირის მიმართება ზემოთ განხილულ ძირებთან (შდრ.: ჩიქობავა 1938, 355; ЭСКЯ, 212).

ქართული, მეგრული და სვანური ენების მასალა ვ. თოფურიამ შეაპირისპირა (თოფურია 1927a, 287); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 355). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***ყმ-** (ЭСКЯ, 212) და ***ყემ-/ყმ-** (Klimov 1998, 238) არქეტიპები.

***ყამალ-**

ქართ. **ტყემალ-** **ტყემალ**-ი

მეგრ. **ცომურ-/ცუმურ-** **ცომურ**-ი/**ცუმურ**-ი «ტყემალი»

ლაზ. **ყომურ-/ცომურ-/ომურ-/ომრ-** **ყომურ**-ი/**ცომურ**-ი/**ომურ**-ი/**ომრ**-ი «ტყემალი»

**ტყემალ**-ი დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში. როგორც ჩანს, ქართულში **ტ** მეორეულია. შესაძლოა, მისი გაჩენა **ტყე**- სიტყვასთან კონტამინაციით იყოს შეპირობებული (იხ. ЭСКЯ, 208; შდრ.: ჩიქობავა 1938, 126). ქართულისათვის ამოსავალად უნდა მივიჩნიოთ ***ყამალ**-, რომლის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **ცომურ**- (<***ცომურ**-; **ო>უ მ**-ს ზეგავლენით, ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122) და ლაზური **ყომურ**- (ლაზურის სხვა ვარიანტები **ყომურ**- ფორმიდან გამოიყვანება).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 126). ***ყამალ**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 208; შდრ.: Klimov 1998, 239). თუ გავითვალისწინებთ საერთოქართველური ფუძე-ენის ძირის სტრუქტურას, ცხადი გახდება, რომ ***ყამალ**- არ შეიძლება ძირად მივიჩნიოთ.

***ყან**-

ქართ. **ყან**-  **ყან**-ა; **ყან**-ობ-ირ-ი ...

მეგრ. **ცონ**-/**ცვან**-  **ცონ**-ა/**ცვან**-ა «ყანა»; ნა-**ცონ**-ა/ნო-**ცუნ**-ი «ნაყანევი»; ო-**ცუნ**-ე «საყანე» ...

ლაზ. **ყონ**-/**ცონ**-/**ძონ**-  **ყონ**-ა/**ცონ**-ა/**ძონ**-ა «ყანა»

დასტურდება ძველ ქართულში: შეკრიბა თავი ჭუვილისაჲ **ყანასა** შინა შემდგომად მომკალთასა, რუთ. 2,4 O; მიემთხჳა იგი მიმთხუევით ნაწილსა მას **ყანასა** ბოოსისსა, იქვე 2,3 O; მისნი არიან ... მაღალნი მთანი **ყანიანნი**, ეტლ. 10,20; გლახაკთაგანი ერისათაჲ დაუტევა ნაბუზარდან მზარაულთმთავარმან ვენაჴისმოქმედად და **ყანისმოქმედად**, IV მეფ. 25,12 J; მას ჟამსა შინა წარმოვიდოდა იესუ დღესა შაბათსა **ყანობირსა** მათსა, მ. 12,1 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ყან-ა** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცონ-ა** (<***ყონ-ა**; **ცვან-ა/ცუნ-ა<ცონ-ა**) და ლაზური **ყონ-ა** (**ცონ-ა**/**ძონ-ა<ყონ-ა**). შესატყვისობა ქართ. **ა** : მეგრ. **ა** : ლაზ. **ა** აუსლაუტში კანონზომიერია (იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25).

ქართველურ ენათა მასალა ნ. მარმა შეაპირისპირა (Марр 1909b, 0155). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ყანა**- არქეტიპი (ЭСКЯ, 208; Klimov 1998, 237).

***ყარ-**

ქართ. **ყარ-** **ყარ-ყარ**-ა «წყლის სასმელი ჭურჭელი»

მეგრ. **ცორ-** **ცო-ცორ**-ე «გოგრის ჯიში»

ლაზ. **ყორ-** **ყო-ყორ**-ე «გოგრის ჯიში»

სვან. **ყარ-** ჰა-**ყა̈რ**/ა-**ყარ** «გოგრა; თავის ქალა»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ყარყარა** სარწყული სმაში ხმის მცემელი». საბას განმარტება მიუთითებს ამ ფუძის ხმაბაძვით ხასიათზე.

ქართული **ყარ-ყარ-ა** ფუძის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **ცო-ცორ-ე** და ლაზური **ყო-ყორ-ე** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ყო-ყორ-ა. ა>ე** უმლაუტის გზით; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-169).

ქართული **ყარ-ყარ-** ფუძე და მისი მეგრული და ლაზური ექვივალენტები რედუპლიკაციის შედეგად არიან მიღებული. ამას ადასტურებს სვანური **ყარ-**/**ყა̈რ-** ძირი (თავკიდური **ა-**/**ჰა-** პრეფიქსია; იხ. მაჭავარიანი 1958, 268; ЭСКЯ, 46).

ქართველურ ენათა მასალა ი. ჯავახიშვილმა შეაპირისპირა (ჯავახიშვილი 1934, 273). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***აყარ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 46).

***ყარ-/ყრ-**

ქართ. **ყარ-/ყრ-** **ყარ**-ს; **ყრ**-ოლ-ა; და-**ყრ**-ოდ-ებ-ა; მ-**ყრ**-ალ-ი; შე-**ყრ**-ოლ-ებ-ა ...

მეგრ. **ცორ-** **ცორ**-იდ-უ-ა/**ცორ**-ად-უ-ა/დო-**ცორ**-ად-უ-ა «ლპობა»; **ცორ**-დ-უ «ლპება»; **ცორ**-ად-ილ-ი «დამპალი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: უფალო, **ყროდისღა**, რამეთუ მეოთხჱ დღჱ არს, ი. 11,39 DE; **ყროდის** C; ჩუენ **ყროლასა** მას კუამ-ლისასა შესუარულსა წინაშე კერპთასა არა შევწირავთ, ისტ. ქრესტ. II 105,34-35; ღორი, რომელი იმწუბის **სიმყრალესა** მწჳრისასა, მამ. სწავლ. 24,16-17; **შეყროლდეს**, დალპეს წყლულებანი ჩემნი პირისაგან უგუნურებისა ჩემისა, ფსალმ. 37,6 და სხვ.

ქართულ **ყარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცორ-** (<***ყორ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფოგტმა (Vogt 1947a, 75). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათ-

ვის აღადგინა ***ყარ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 209; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 364; Klimov 1998, 237).

***ყარ-/ყრ-**

ქართ. **ყარ-/ყრ-** **ყრ**-ა; გარდა-**ყრ**-ა; და-**ყრ**-ა; მი-**ყრ**-ა ... გარდა-**ყარ**-ე; მი-ჰ-**ყარ**-ა ...

მეგრ. **ცურ-** ნო-**ცურ**-ი «ბურდოიანი გადანაყარი; ნარჩენი»

სვან. **ყრ-** ხ-ე-**ყრ**-ენ-ი «ემართება»

გვხვდება ძველ ქართულში: თეკლა უბრძანა მონათა თჳსთა **უკუყრად** ერისა, A-129 315v,25-27b; **ყრასა** ცხრილისასა დაშთის ნაცხრენი, ისუ ზირ. 27,4 O; **გარდაჰყრიდეს** ჭურჭელსა ნავისასა ზღუად, იონა 1,5 O; **გარდაყრად** იყო ნავისა მის ტჳრთი, საქმ. მოციქ. 21,3 და სხვ.

ქართულ **ყარ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ცურ-** (<***ყურ-**, რომელიც შემონახულია **ნო-ცურ-** ფუძეში) და სვანური **ყარ-** (შდრ.: Fähnrich 1975, 343; Fähnrich 1980a, 180-181; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 266-268).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987). მანვე გამოავლინა სვანური ექვივალენტი.

***ყარყანტ-**

ქართ. **ყარყანტ-** **ყარყანტ**-ო

მეგრ. **ცორცონტ-** **ცორცონტ**-ი «ყარყანტო»

ლაზ. **ყირყინტ-** **ყირყინტ**-ონ-ი «ყარყანტო»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ყარყანტო** ხორხი პირუტყუთა».

ქართულ **ყარყანტ**-ს შეესატყვისება მეგრული **ცორცონტ-** (<***ყორყონტ-**) და ლაზური **ყირყინტ-** (<***ყურყუნტ-**<***ყორყონტ-**).

***ყარყანტ-** რედუპლიკაციის შედეგად მიღებული ხმაბაძვითი ფუძე ჩანს (***ყარტ-ყარტ-**>**ყარ-ყანტ-**).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1909a, 0155-0156); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Климов 1973, 364; Klimov 1998, 238).

*ყელ-

ქართ. **ყელ-** **ყელ**-ი; სა-**ყელ**-ე; სა-**ყელ**-ო (ახ. ქართ.)

მეგრ. **ცალ-** **ცალ**-ი «ყელი»; ო-**ცალ**-ე-შ-ი «საყელო»

ლაზ. **ყალ-/ცალ-/ალ-** **ყალ**-ი/**ცალ**-ი/**ალ**-ი «ყელი»; **ყალ**-ონ-ი «ყელიანი ფეხსაცმელი» ...

სვან. **ყლ-** მჷ-**ყლ**-ა/მჷ-**ყლ**-ი «ყელი»

დასტურდება ძველ ქართულ ენაში: გარდააცუეს მანიაკი ოქრო-ჲ[საჲ] **ყელსა** მისსა, შესაქმ. 41,42 O; გუალმე ჩუენ ერთითა **ყელის-საბმელითა** მძივისა შენისაჲთა, ქებ. ქებ. 4,9 O; ვითარცა ესმა ესე და-ვითს, ჴელი მიყო **საყელესა** და მოიპო სამოსელი თჳსი, II მეფ. 1,11 O და სხვ.

ქართულ **ყელ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცალ-**, ლაზური **ყალ-** (ლაზურის **ცალ-/ალ-** ვარიანტებისათვის ამოსავალია **ყალ-**, იხ. ჩიქობავა 1938, 57).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 75); ლაზური ექვივალენტი ნ. მარმა გამოავლინა (Марр 1936, 308); სვანური – კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 140). გ. კლიმოვმა ***ყელ-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 209; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 365; Klimov 1998, 238).

*ყენ-

ქართ. **ყენ-** გამო-**ყენ**-ებ-ა; ი-**ყენ**-ებ-ს; გამო-ი-**ყენ**-ა; გამო-მ-**ყენ**-ებ-ელ-ი ...

სვან. **ყჷნ-** ხ-ა-**ყჷნ**-ა «უვარგა»; ხ-ე-**ყჷნ**-ი «გამოადგება»

ქართულ **ყენ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **ყჷნ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

*ყერ-/ყრ-

ქართ. **ყრ-** **ყრ**-ა «რხევა; დაძვრა»; **ყრ**-იდ-ა «ძრავდა» ...

მეგრ. **ცარ-** **ცარ**-ებ-ა «მოძრაობა; რყევა»; ეთმუ-ვ-ა-**ცარ**-ენ-ქ «ვარყევ; ვძრავ»; ა-ვ-ა-**ცარ**-ი «დავძარი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: თავსა მისსა **ყრიდეს**, ისუ ზირ. 12,19 O; თანაწარმავალნი იგი ხგმობდეს მას და **ყრიდეს** თავსა და იტყოდეს, მრკ. 15,29 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ყრ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ცარ-**. ამ დაკავშირების საფუძველზე ქართულში უნდა აღვადგინოთ ***ყერ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987; შდრ.: Fähnrich 1975, 343; Fähnrich 1980a, 180-181).

***ყეყ-**

ქართ. **ყეყ-** **ყეყ**-ვ-ა «ძალზე გაძღომა»; გა-**ყეყ**-ილ-ი «ძალზე მა-ძღარი» ...

მეგრ. **ცაც-** **ცაც**-უ-ა «ბევრის ჭამა; დალევა; ძალზე გაძღომა»; **ცაც**-გნ-ც «ბევრს ჭამს; სვამს»; გე-**ცაც**-გ «ბევრი ჭამა; დალია» ...

**ყეყ-ვ-ა** დასტურდება ქართული ენის იმერულსა და გურულ დიალექტებში.

ქართული **ყეყ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **ცაც-**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის ***ყეყ-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 35).

***ყჳარ-**

ქართ. **ყუარ-** მ-ი-**ყუარ**-ს; უ-**ყუარ**-ს; სი-**ყუარ**-ულ-ი; მო-**ყუარ**-ე; სა-**ყუარ**-ელ-ი ...

მეგრ. **ცორ-** **ცორ**-ოფ-ა «სიყვარული»; მ-ი-**ცორ**-ს «მიყვარს»; **ცორ**-ოფ-ილ-ი «საყვარელი»; ნა-**ცორ**-ოფ-უ «შენაყვარები» ...

ლაზ. **ყორ-/ცორ-/კორ-/ორ-** **ყორ**-ოფ-ა/**ორ**-ოფ-ა «სიყვარული»; ვ-**კორ**-ოფ «ვყვარობ»; მ-ა-**ყორ**-ოფ-ე-ნ «მიყვარს»; **ყორ**-ოფ-ერ-ი /**ორ**-ოფ-ერ-ი «საყვარელი»; გო-**ორ**-ოფ-ილ-ი «შეყვარებული» ...

გვხვდება ძველ ქართულში: სიმონ იონაჲსო, **გიყუარ მეა**? ი. 21,15 (ხანმ.); განმრავლებითა უშჯულოებისაჲთა განჴმეს **სიყუარული** მრავალთაჲ, მ. 24,12 (ხანმ.); უკუეთუ ესე განხუტეო, არა ხარ **მოყუარე** კეისრისაჲ, ი. 19,12 (ხანმ.); უკუეთუ ხყუარობდეთ **მოყუარეთა** თქუენთა, მ. 5,46 (ხანმ.); გაქუნდინ სიტკბოებაჲ იგი **მოყუარულისაჲ**, ფსევდომაკ. 119,26; აჰა, ესერა, მონაჲ ჩემი, რომელი მე სათნო ვიყავ, **საყუარელი** ჩემი, მ. 12,18 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ყუარ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცორ-** და ლაზური **ყორ-** (მეგრულ და ლაზურ ფორმებს საფუძვლად უდევს საერთოზანური ***ყორ-**<***ყჳორ-**. ლაზურის სხვა ვარიანტებისათვის ამოსავალია **ყორ-**. ფუძე უპირატესად ხოფურ დიალექტში იხმარება, იხ. ჩიქობავა 1938, 358).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 75); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. შუხარდტმა (Schuchardt 1902, 2). ისმის კითხვა, ხომ არ არის შესაძლებელი სხვა ქართველური ენების მასალას დაუკავშირდეს სვანური **ყურ-**/**ყჳირ-** (ლი-ლ-**ყჳირ**; ხ-ე-ლ-**ყჳირ**, ლა-ხ-ე-ლ-**ყურ** («coire»)? (იხ. Fähnrich 1987, 35).

***ყჳერბ-**

ქართ. **ყუერბ-** **ყუერბ**-ი; **ყურბ**-ეულ-ი/**ყუერბ**-ეულ-ი «ნაცარში გამომცხვარი კვერი»

მეგრ. **ყებურ-**/**კებურ-**/**ცებურ-** **ყებურ**-ი/**კებურ**-ი/**ცებურ**-ი «კერა; ადგილი კერასთან»

დასტურდება ძველ ქართულში: თორნჱნი და **ყუერბნი** დაირღუედ, რამეთუ არაწმიდა იყოს თქუენდა, ლევ. 11,35 O; შესუარე სამი საწყაული სამინდოჲ და ქმენ **ყურბეული**, შესაქ. 18,6 O; შეაგბობდეს მას ქოთნითა და იქმოდეს მას **ყურბეულებად**, რიცხუთა 11,8 (მცხეთ.) **ყუერბეულად** (გელ.) და სხვ.

ქართული **ყუერბ-** (<***ყჳებრ̥-**) ძირის შესატყვისია მეგრული **ყებურ-**/**კებურ-**/**ცებურ-** (შესატყვისობისათვის ***რ̥** : ქართ. **რ** : მეგრ. **ურ** : ლაზ. **ურ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 83-84; სირთულეს ქმნის მეგრული ფორმის პირველი მარცვლის **ე** ხმოვანი).

ლაზურში ამ ძირის სარწმუნო ექვივალენტი გამოვლენილი არის (შდრ.: ЭСКЯ, 211; Klimov 1998, 241).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის დონისათვის ***ყუერბ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 211; Klimov 1998, 241).

***ყჳედ-**

ქართ. **ყუდ-** სა-**ყუდ**-ელ-ი; სა-**ყუდ**-არ-ი; და-**ყუდ**-ებ-ა «დაწყნარება; დაცხრომა; მშვიდობა»; **ყუდ**-რ-ო; **ყუდ**-რ-ო-ებ-ა-ჲ «სიწყნა-რე; სიმშვიდე» ...

მეგრ. **ცუდ-** **ცუდ**-ე «სახლი»

სვან. **ყჳედ-** **ყჳედ**-ი «მყუდრო; წყნარი»

დასტურდება ძველ ქართულში: დაამტკიცენ ძლიერებითა **საყუდარნი** შენნი საუკუნენი, H-341 801; მელთა ჴურელი უჩნს და ფრინველ-თა ცისათა — **საყუდელი**, ლ. 9,58 C; მაშინ **დაყუდნენ** წყალნი მათნი და

მდინარენი მათნი, ვითარცა ზეთნი, დიოდიან, ეზეკ. 32,14 OJ; იქმნა **დაყუდება** დიდ, მ. 8,26; მრკ. 4,39; იყო **დაყუდება** დიდ, ლ. 8,24 C; შერაჲ-მწუხრდის, სთქუთ: **ყუდრო** იყოს, რამეთუ წითს ცაჲ, მ. 12,6 FGHIK; **მყუდრო** DE და სხვ.

ქართულ **ყუდ-** (<*__ყჳედ-__) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცუდ-** და სვანური **ყჳედ-**. (სვანური ძირის მიხედვით ხერხდება ქართულის ადრეული საფეხურისათვის **ე** ძირეული ხმოვნის აღ-დგენა).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1936, 19); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ი. ჩანტლაძემ (ჩანტლაძე 1974, 169).

*__ყჳელ-__

ქართ. **ყვლ-** **ყვლ**-ეფ-ა; **ყვლ**-ეფ-ს; **ყვლ**-იფ-ა; გადა-**ყვლ**-ეფ-ილ-ი ...

სვან. **ყჳ-** **ყჳ**-ეფ «გაქრობა; გახუნება»; ხ-ა-**ყჳ**-ფ-ე «აძრობს»; ა-ხ-**ყჳ**-იფ «გამოაძრო»; ხ-ე-**ყჳ**-ფ-ენ-ი «სძვრება»; **ყჳ**-ეფ-ნ-ი «ხუნდება»; ა-**ყჳ**-აფ «გახუნდა» ...

ქართულ **ყვლ-ეფ-**/**ყვლ-იფ-** ფუძეს შეესატყვისება სვანური **ყჳ-ეფ-**/**ყჳ-იფ** (<*__ყჳლ-ეფ-__/__ყულ-იფ-__). **ლ** სვანურში დაკარგულია (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 201). ჰ. ფენრიხის აზრით, ამავე ფუძესთან შეიძლება დავაკავშიროთ სვან. **ყჳილ**-ე («აშორებს; ყოფს»); ა-**ყჳილ** («მოაშორა»); ǎ-**ყჳლ**-ე («აშორებს») (Fähnrich 1987, 35).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირეს და *__ყჳელ-__ არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 201).

*__ყუელფ-__

ქართ. **ღუელფ-** **ღუელფ**-ი «ნაცარი»

მეგრ. **ღვალფ-** **ღვალფ**-ი «ღველფი»

ლაზ. **ღვამფ-** **ღვამფ**-ო «მური»

სვან. **ყჳელფ-** **ყჳელფ** «ნაცარი»

დასტურდება ძველ ქართულში: ჯერეთ არსღა ფანქლი გამომტკფოლვარე, ვითარცა **ღუელფი** საკუმილისაჲ, A-92 306; მღდელნი ჰრეკედ და ქადაგებედ წოდებასა ეკლესიად, და ყოველნივე უგუნურნი და უკეთურნი და **ღუელფულნი** სხენედ და არა ვინ მივიდის მას, კლარჯ. მრავალთ. 282,34-36 და სხვ.

ქართულ **ღუელფ**- ძირს შეესატყვისება მეგრული **ღვალფ**-, ლაზური **ღვამფ**- (დაკარგულია **ლ** და ასიმილაციურად განვითარებულია **მ**) და სვანური **ყუ̂ელფ**- (შეფარდებისათვის ქართ. **ღ** : სვან. **ყ** იხ. ქართ. **ღჯძლ**- : სვან. **ყუ̂იჟ**-).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ***ყუელფ**- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1988, 21; Klimov 1998, 240). გ. მაჭავარიანი შესაძლებლად მიიჩნევდა ანლაუტში ფარინგალური მჟღერი ხშულის აღდგენას (მაჭავარიანი, 1965, 71; იხ. აგრეთვე Fähnrich 1998a, 18-19; Klimov 1998, 240).

***ყუ̂ენთ-/ყუ̂ინთ-**

ქართ. **ყვინთ-** ჩა-**ყვინთ**-ვ-ა; მ-**ყვინთ**-ავ-ი ...

მეგრ. **ცვინთ- ცვინთ**-აფ-ი «ჩაყვინთვა; ჩათვლემა»; ვ-**ცვინთ**-ან-ქ «ვყვინთავ; ვთვლემ»; მა-**ცყვინთ**-აფ-ი «მყვინთავი; მთვლემარე» ...

სვან. **ყუ̂ე̄ნთ-/ყუნთ- ყუ̂ე̄ნთ**/ლი-**ყუნთ**-ე «ჩაყვინთვა»; ხუ̂-ა-**ყუნთ**-ე «ვყვინთავ» ...

სულხან-საბას ლექსიკონში გვხვდება **ყუნთვა**.

ქართულ **ყვინთ**- ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცვინთ**-. სვანური **ყუ̂ე̄ნთ**-ის შესატყვისად ქართულში უნდა ვივარაუდოთ ***ყუ̂ენთ**-.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ყუ̂ინთ**- არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 211; Klimov 1998, 241).

***ყუ̂ენტ-/ყუნტ-**

ქართ. **ყუნტ- ყუნტ**-ალ-ებ-ს «ქანაობს (სიარულისას)»; **ყუნტ**-ალ-ი «ქანაობა (სიარულისას); თავის კანტური (თვლემისას)» ...

მეგრ. **ცვანტ- ცვანტ**-უ-ა «რყევა»; ვ-უ-**ცვანტ**-უ-ან-ქ «ვურყევ» ...

ქართული ენის იმერულ დიალექტში დასტურდება **ყუნტალ**-ი.

ქართული **ყუნთ**- (<***ყვენთ**-) ძირის შესატყვისია მეგრული **ცვანტ**-.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 37).

***ყ̂ერ-**

ქართ. **ყუერ-** **ყუერ**-ი; და-**ყვერ**-ვ-ა; **ყვერ**-ულ-ი ...

მეგრ. **ცვაჯ-** **ცვაჯ**-ი «ყვერი»; **ცვარ**-უ-ა «დაყვერვა»; დო-**ცვარ**-უნ-ს «დაყვერავს»; **ცვარ**-ილ-ი «დაყვერილი» ...

ლაზ. **ყვაჯ-**/**კვაჯ-** ო-**ყვარ**-უ «დაყვერვა»; **ყვარ**-ელ-ი «დაყვერილი»; უ-**ყვარ**-უ «დაუკოდავი» ...

სვან. **ყურ-**/**ყრ-** **ყურ**-ნ-ა̈-ჲ «ყვერი»; ლი-**ყრ**-ოჳ-ი «დაყვერვა»; ა-**ყრ**-ეჳ-ი «ყვერავს»; ლგ-**ყრ**-ოჳ-ე «დაყვერილი»; უ-**ყრ**-ოჳ-ა «დაუყვერავი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ბრძანა ჰერაკლე, რაჲთა პირველად ჴელნი და ფერჴნი მისნი მოჰკუეთნენ და მერმე მჴარნი და **ყუერნი** მისნი და ჰოროლსა აკიდებულად განაქიქნეს **ყუერნი** მისნი, A-500 314r,19-314v,4; და კაცისა ასოჲსაგან ბუშტი და **ყუერი** და გუამი მისი არს, ეტლ. 8,11; განკრძალვისათჳს საჭურისთაგან, რომელ არიან **ყუერულნი**, პეტრიწონ. 0,23.

ქართულ **ყუერ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცვაჯ-**, ლაზური **ყვაჯ-** (**კვაჯ-**<**ყვაჯ-**. მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ყ̂არ-**. შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909а, 3-4) და სვანური **ყურ-** (<***ყ̂ერ-**; -**ნ-ა̈** სვანურში სუფიქსური ელემენტები ჩანს; **ყრ-**<***ყ̂ერ-**).

ქართული და მეგრული ძირები შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1936, 275); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 358); სვანური – გ. კლიმოვმა (Климов 1960, 25; ЭСКЯ, 210). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ყ̂ერ-** (სახელური) და ***ყ̂ერ-** (ზმნური) არქეტიპები (ЭСКЯ, 210; Klimov 1998, 240-241).

***ყ̂იზ-**

ქართ. **ღუიძ-** **ღ̂იძ**-ლ-ი

სვან. **ყ̂იჟ-**/**ყუჟ-** **ყ̂იჟ**-ე/**ყუჟ**-ე «ღვიძლი»

დასტურდება ძველ ქართულში: **ღჳძლისყურნი** იგი **ღჳძლისაჲ** თირკუმელთა თანა მოჰკუეთოს, ლევ. 3,11 O; ნაწლევი და **გულ-ღჳძლი** განკრბა განსავალსა მისსა, შატბ. კრებ. 361,26; პირი მათი **ღჳძლისფერ** არნ, H-2251 194r და სხვ.

ქართულ **ღუიძ**- (<***ყ̂უიზ**₁- ასიმილაციით, იხ. მაჭავარიანი 1965, 71) ძირს შეესატყვისება სვანური **ყ̂უიჟ**-/**ყუჟ**-.

მეგრული **ცვიჟ-ილ**- ფუძის ამ მასალასთან დაკავშირება (ЭСКЯ, 211) არ ჩანს გამართლებული, რადგანაც იგი ქართულიდან ნასესხები შეიძლება იყოს (სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება: «**ყუჟილი** ლურჯ-იისფერ საშუალი»).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 296). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ყ̂უიძლ̥**- არქეტიპი (ЭСКЯ, 211; შდრ.: Klimov 1998, 241). გ. მაჭავარიანი შესაძლებლად მიიჩნევდა ანლაუტში ფარინგალური მჟღერი ხშულის აღდგენას (მაჭავარიანი, 1965, 71; იხ. აგრეთვე Fähnrich 1998a, 18-19).

***ყ̂უილ**-

ქართ. **ყულ**- **ყულ**-ივ-ი

მეგრ. **ცვილ**- **ცვილ**-ი «ძვალი; მკლავი»

ლაზ. **ყვილ**-/**ცილ**-/**ილ**- **ყვილ**-ი/**ცილ**-ი/**ილ**-ი «ძვალი»; **ყვილ**-ონ-ი «ძვლიანი»

გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ყულივი** მკრის ძვალი». საფიქრებელია, რომ **ყულ**- გვაქვს **ყურიმალ**- (<***ყულიმალ**-) ფუძეში: გცეს თუ ვინმე მარჯუენესა **ყურიმალსა**, მ. 5,39; რომელმან გცეს შენ **ყურიმალსა** შენსა, ლ. 6,29; მონაჲ **ყურიმლავს** მეუფესა, A-52 133v,13; ზურგი ჩემი მისცე გუემად და ღაწუნი ჩემნი **ყურიმლის-ცემად**, ესაია 50,6 J და სხვ.

ქართულ **ყულ**- ძირს თითქოს შეესატყვისება მეგრული **ცვილ**- და ლაზური **ყვილ**- (**ცილ**-/**ილ**-<**ყვილ**-). დაკავშირება პრობლემატურია. არაა ნათელი, რატომ გვაქვს შეფარდება ქართ. **ლ** : მეგრ. **ლ** : ლაზ. **ლ**. ქართული **უ**-ს შესატყვისად მეგრულსა და ლაზურში უნდა იყოს **უ** და არა **ვი**.

ქართული და მეგრული ენების მასალის შესატყვისობის შესახებ ვარაუდი ა. ცაგარელმა გამოთქვა (Цагарели 1880, 27); ლაზურის მასალა მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 71). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ყ̂ულიუ̂**- არქეტიპი (ЭСКЯ, 211; შდრ.: Klimov 1998, 242).

***ყიჳ-**

ქართ. **ყივ-** **ყივ**-ი-ს «ყვირის; ყივის»; **ყივ**-ილ-ი «ყივილი; ყვირილი» ...

მეგრ. **ცი-** **ცი**-ონ-ი «ყივილი»; **ცი**-ან-ს «ყივის (მამალი)»; მი-ო-**ცი**-უ «იყივლა (მამალმა)» ...

ლაზ. **ყი-/კი-** ო-**ყი**-უ «ყივილი»; **ყი**-აფ-ს «ყივის (მამალი)»; ქო-დო-**ყი**-უ «იყივლა (მამალმა)»; **ყი**-რ-ოლ-ი «ყივილი»; დი-**ყირ**-უ «დაიყივლა (მამალმა)» ...

გვხვდება ძველ ქართულში: მეყსეულად, ვიდრე ხიტყოდაღა იგი ამას, ქათამი **ყივა**, ლ. 22,60 (ხანმ.); **ყიოდე** და ღაღადებდ და ჴმობდ, რომელსა-ეგე არა გელმოდა, ესაია 54,1 O; დღეს, ღამესა ამას, ვიდრე ქათმისა ორგზის **ყივილმდე**, სამგზის უვარ-მყო მე, მრკ. 14,30 C; არა უწყით, ოდეს უფალი იგი სახლისაჲ მის მოვიდეს: მწუხრი, ანუ შუვაღამეს, ანუ **ქათმისყივილს**, ანუ განთიად, მრკ. 13,35 C; იყოს მას დღესა შინა, — იტყჳს უფალი, — ჴმაჲ ღაღადებისაჲ ბჭეთაგან განგუმერილთასა და **ყივილებაჲ** მეორისაგან, სოფ. 1,10 J და სხვ.

ქართ. **ყივ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცი-** (<***ციჳ-**) და ლაზური **ყი-** (<***ყიჳ-**; **კი**-<***ყიჳ-**).

ქართულ **ყივ-ლ-** ფუძეს შეესატყვისება ლაზური **ყი-რ-** (<***ყიჳ-რ-**; შდრ.: ჟღენტი 1938, XVI-XVII; კარტოზია 1976, 126).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 419); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 354), თუმცა იგი წერს: «ძირი ქართულში, მეგრულში, ჭანურში საერთოა» (იქვე). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ყი-** არქეტიპი (ЭСКЯ, 212; Klimov 1998, 242).

***ყინ-**

ქართ. **ყინ-** **ყინ**-ელ-ი; **ყინ**-ვ-ა; **ყინ**-ელ-ებ-ა ...

მეგრ. **ცინ-/ინ-** **ცინ**-უ-ა/გო-**ცინ**-უ-ა «ყინვა»; პ-**ინ**-ღ6-ქ «ვყინავ»; **ცინ**-უნ-ს «ყინავს»; ვ-ი-**ცინ**-უ-უ-ქ «ვიყინები»; **ცინ**-ი «ყინული»; **ცინ**-ერ-ი «გაყინული» ...

ლაზ. **ყინ-/ცინ-/ინ-** ო-**ყინ**-უ «ყინვა»; **ყინ**-უფ-ს «იყინება»; **ყინ**-ი/**ცინ**-ი «ცივი»; **ყინი** მიღუნ «მცივა»; **ყინ**-ერ-ი/**ინ**-ერ-ი/**ინ**-ორ-ი «ყინული» ...

დასტურდება ძველ ქართულში: რომელმან დასხნის მყინვარნი ნებეულად, წინაშე **ყინელსა** მისსა ვინმე დაუდგეს მას? ფსალმ. 147,6; დასაბამი იგი არსებისა მისისაჲ არს სიჴშოჲსაგან ნოტიისა, ვითარცა-

იგი ქვაჲ ბროლი, რომელ არს ფრიად **ყინელებისაგან** წყლისა ქუეყანისაჲსა, ექუს. დღეთ. (აბ.) 43,35-44,2; არცა ხორშაკითა და არცა **ყინვათაგან** ზამთრისათა დამძიმებულ, კურთხ. მოს. 196,16; რომელმან დასხნის **მყინვარნი** ნებეულად, ფსალმ. 147,6; გუასწავა მსგავსებაჲ მჴეცთაჲ და თავსა აღმატებულად, ვითარცა ხილვაჲ **მყინვარისაჲ**, სინ. მრავალთ. 9,35-36 და სხვ.

ქართულ **ყინ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჸინ-** (**ინ-**<**ჸინ-**) და ლაზური **ყინ-**(**ჸინ-** და **ინ-** ვარიანტებისათვის **ყინ-** არის ამოსავალი). სვანური **ყგჷნ-**/**ყჷგნ-** ძირის ამ მასალასთან დაკავშირება ფონეტიკური ხასიათის სიძნელეებს აწყდება (შდრ.: ЭСКЯ, 212).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 34); ქართულისა და მეგრულისა – მ. ბროსემ (Brosset 1849, 76). გ. კლიმოვმა ***ყინ-** არქეტიპი აღადგინა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის (ЭСКЯ, 212; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 371; Klimov 1998, 243).

***ყლაპ-**

ქართ. **ყლაპ-** **ყლაპ**-ავ-ს; ჩა-**ყლაპ**-ა; **ყლაპ**-ვ-ა ...

მეგრ. **ჸულიფ-** **ჸულიფ**-უ-ა «ყლაპვა»; პ-**ჸულიფ**-უ «ვყლაპავ»; დო-ვ-**ჸულიფ**-ი «ჩავყლაპე»; ნა-**ჸ(უ)ლიფ**-ა «ნაყლაპი» ...

სვან. **ყჷლპ-** ლი-**ყჷლპ**-ი «ყლაპვა»

ქართული **ყლაპ-** ძირის შესატყვისია მეგრული **ჸულიფ-** (<***ყლუპ-** <***ყლოპ-**) და სვანური **ყჷლპ-** (<***ყლაპ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 25); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 35).

***ყოჳ̂-**

ქართ. **ყოვ-** **ყოვ**-ნ-ი-ს; და-**ყოვ**-ნ-ებ-ა; მ-**ყოვ**-არ/მ-**ყუვ**-არ «ხანგრძლივად» ...

მეგრ. **ჸო-** **ჸო**-ნ-უ-ა «დაცემა; დაყოვნება»; ე-**ჸონ**-უ/ე-**ჸონ**-ჷ/დე-**ჸონ**-უ /დე-**ჸონ**-ჷ «შეყოვნდა; შეცბა» ...

ლაზ. **ყო-** ო-**ყო**-ნ-დ-ინ-უ «დაცდა; დაყოვნება»; დ-ი-**ყო**-ნ-დ-ი «დაიცადე»; დო-მ-ი-**ყო**-ნ-დ-ი «დამიცადე»; ქო-დო-მ-ა-**ყო**-ნ-დ-ინ-უ «დავყოვნდი» ...

ქართულ **ყოვ-ნ-** ფუძეს შეესატყვისება **ჸო-ნ-** და ლაზური **ყო-ნ-** ფუძეები. ლაზურში თავს იჩენს ვნებითობის **-დ** სუფიქსი, რომელიც საზოგადოდ იშვიათია ლაზურში (იხ. ჩიქობავა 1938, 358).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 358); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა რ. აბაშიამ (აბაშია 1997b, 11). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ყოჳნ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 213; Klimov 1998, 244).

***ყოვლ-**

ქართ. **ყოვლ-** **ყოვლ**-ი «ყოველი; ყველა»

მეგრ. **ჸირ-/ირ-** **ჸირ**-ი/**ირ**-ი «ყველა»

ლაზ. **ირ-** **ირ**-ი «ყველა»

დასტურდება საშუალ ქართულში: ინდოეთს შვიდთა მეფეთა **ყოვლი** კაცი ხართ მცნობელი, ვეფხისტყ. 306,1; **ყოვლგნით** გამისხმან, მორჭმით ვზი, მაქვს ზეიმი და ზარები, იქვე 308,3 და სხვ.

ქართულ **ყოვლ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჸირ-/ ირ-** (<**ჸირ-**) და ლაზური **ირ-**(<***ყირ-**. ანლაუტში **ყ** დაკარგულია, იხ. Bopp 1846, 279). **ირ-**<***ყურ-**<***ყუვრ-**<***ყოვრ-** (გიგინეიშვილი 1984, 40-41).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1914, 89). ბ. გიგინეიშვილმა მოიხმო **ყოვლ-** ფორმა. მანვე ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ყოველ-/ყოვლ-** არქეტიპი (გიგინეიშვილი 1984, 40-41; შდრ.: ЭСКЯ, 213; Klimov 1998, 244).

***ყორ-**

ქართ. **ყორ-** **ყორ**-ე; აღ-**ყორ**-ვ-ა ...

მეგრ. **ჸორ-** **ჸორ**-უ-ა «ქვის კედლის აშენება»; **ჸორ**-ან-ს «აშენებს»; დო-**ჸორ**-უ «ააშენა» ...

სვან. **ყორ-** **ყორ** «კარი; ეზო»

დასტურდება ძველ ქართულში: თქუენ აღაშენეთ მცირჱ სენაკი **ყორისა** ქვათაგან, ილ. ქართვ. 22,20; მტილისა **ყორე** დაარღჳა და გამოღმართ გამოდგა, Ath.-12 222v; ვიდრემდის არა შესდგათ **ყორე** იგი პირველსავე მას ადგილსა, იქვე 222v; **აღვყორო** გზაჲ მისი და ვერ ჰოვნეს ალაგნი მისნი, ოსე 2,6 O; **აღიყორა** პირი ქუაბისაჲ, H-341 600 და სხვ.

ქართული **ყორ-** ძირის შესატყვისია მეგრული **ჸორ-** და სვანური **ყორ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 44); ქართულისა და სვანურისა – ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1980, 119-120).

***ყორყ-**

ქართ. **ყორყ- ყორყ**-ი

მეგრ. **ცორყ- ცორყ**-ელ-ი/**ცურყ**-ელ-ი «ყორყი»

ქართულ **ყორყ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცორყ-** (**ცურყ-**<**ცორყ-**).

ქართული და მეგრული ძირები შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1909b, 0155-0156). ***ყორყ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 213; Klimov 213).

***ყუა-**

ქართ. **ყუა- ყუა**

მეგრ. **ცვა- ცვა** «შუბლი»; **ცვა**-ი-ჭარ-ა «ბედი»; **ცვა**-რჩე «შუბლზე თეთრი ნიშნის მქონე (საქონელი)»

ლაზ. **ყვა-/კვა- ყვა/კვა** «შუბლი»

სვან. **ყუა-/ყუვა- ყუა/ყუვა** «ყუა»

სულხან-საბას ლექსიკონის მიხედვით: «**ყუა** პურის კიდური».

ქართულ **ყუა**-ს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცვა** (<***ყუა**), ლაზური **ყვა/კვა** (<***ყუა**, იხ. ჩიქობავა 1938, 49) და სვა-ნური **ყუა/ყუვა**. არ არის გამორიცხული, ეს სიტყვა სვანურში ნასესხე-ბი იყოს.

შესადარებელ ფორმათა სემანტიკური განსხვავება მათი დაკავშირე-ბისათვის დამაბრკოლებლად ვერ მიიჩნევა.

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 30); ქართული ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 49); სვანური – გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 213). ***ყუა** არ-ქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 213; შდრ.: Klimov 1998, 245).

***ყუჵ-**

ქართ. **ყუვ-/ყუ- ყუვ**-ილ-ი; **ყუ**-ოდ-ა; აღ-ი-**ყუვ**-ლ-ა ...

სვან. **ყჷ- ლი-ყჷ**-ლ-ი «ყვირილი; ყმუილი»; **ყჷ**-ლ-ი «»ყვირის»; მუ-**ყჷ**-ლ-ი «მოყმუილე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მგელ იქმნა და მახლობელად დგა და **ყუოდა**, Sin.-11 325v; **აღიყუვლა** ყოველმან ერთბამად ღაღადებაჲ დიდი და ძლიერი, ისო ნავე 6,20 (გელ.).

ამავე ძირს უკავშირდება **მ-ყუ-არ** («ბაყაყი») მიმღეობა: ვგუემნე ყოველნი საზღვარნი შენნი **მყუარითა**, გამოსლვ. 8,2 O; გამოსცეს მდინარემან **მყუარი**, იქვე 8,3 O და სხვ.

ქართულ **ყუვ-** ძირს შეესატყვისება სვანური **ყჳ-** (<***ყუჳ̂-**).

მასალა ზ. სარჯველაძემ შეაპირისპირა (Sardschweladse 1985, 25; შდრ.: ЭСКЯ, 211). ძირი ხმაბაძვითი ხასიათისაა.

***ყურ-**

ქართ. **ყურ-** **ყურ-ყულ-ი** «მგლის ან ძაღლის ყმუილი»;

მეგრ. **ცურ-** **ცურ-**უ-ა/**ცურ**-აფ-ი «ყვირილი; ყმუილი (ძაღლისა; მგლისა)»; **ცურ**-ან-ს «ყმუის (ძაღლი; მგელი)»; **ცურ**-უ «იყმუვლა» ...

ლაზ. **ყურ-** პ-**ყურ**-აფ/პ-**ყუ**-აფ «ვიყვირებ»; დი-**ყურ**-უ «დაიყვირა»; უ-**ყურ**-უ «უყვირა» ...

**ყურ-ყულ-ი** დასტურდება ქართული ენის გურულ დიალექტში. **ყურ-ყულ-** მიღებულია **ყურ-** ძირის გაორმაგებით.

ქართულ **ყურ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცურ-** და ლაზური **ყურ-** (**ყუ-**<**ყურ-**).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 359); ქართული ექვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 25). ძირი ხმაბაძვითი ხასიათისაა.

***ყურ-**

ქართ. **ყურ-** **ყურ**-ი; **ყრ**-უ

მეგრ. **ცუჯ-** **ცუჯ**-ი «ყური»; **ცურ**-უ «სულელი»; ო-**ცუჯ**-ე «საყურე»; თო-**ცუჯ**-ი «ყურადღება»; **ცუჯ**-ა «სულელი» ...

ლაზ. **ყუჯ-/ცუჯ-/ჲუჯ-/უჯ-** **ყუჯ**-ი/**ცუჯ**-ი/**ჲუჯ**-ი/**უჯ**-ი «ყური»; **ყუჯ**-ონ-ი «გრძელყურება»; მე-ბ-უ-**უჯ**-ამ «ვისმენ (მისას)»; უ-**ცუჯ**-ამ-ს «უსმენს»; ქო-ნ-ი-**ყუჯ**-უ «ისმინა; გაიგონა»; **უჯ**-ელ-ი «ქოთანი»; **ყუჯ**-ა «ყრუ» ...

დასტურდება ძველ ქართულში: რომელსა **ყურსა** ხეტყოდით საუნჯეთა შინა, ხიქადაგოს ერდოთა ზედა, ლ. 12,3 (ხანმ.); ... ხასხენ **ყურნი** სმენად, მ. 13,9 (ხანმ.); რომელ **ყურთა** გესმეს, ქადაგებდით ერდოებსა

ზედა, მ. 10,27 (ხანმ.); დღეს აღესრულა წერილი ესე **ყურთა** მიმართ თქუენთა, ლ. 4,21 V და სხვ.

ქართულ **ყურ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცურ-/ცუჯ-** და ლაზური **ყუჯ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ყურ-**. შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4).

სარწმუნო სვანური ექვივალენტი გამოვლენილი არ არის (შდრ.: ЭСКЯ, 213).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 30). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ყურ-** და ***ყურ-უ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 213-214; Klimov 1998, 246-247).

***ყურს-**

ქართ. **ყურს-** **ყურ**-ს-ვ-ა «გაჩუმება»

მეგრ. **ცურს-** **ცურს**-უ-ა «გაჩუმება; წყნარად ყოფნა»; ი-**ცურს**-ან-ც «ჩუმდება»; გო-**ცურს**-ილ-ი «გაჩუმებული» ...

**ყურსვა** დასტურდება ქართული ენის ქართლურსა და ფშაურ დიალექტებში.

ქართულ **ყურს-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ცურს-**.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1984, 44).

***ყურს₁-**

ქართ. **ყურს-** **ყურს**-ვ-ა «სითხეში ჩაწობა»

მეგრ. **ცურშ-** **ცურშ**-უ-ა «ბევრის დალევა»

ქართული **ყურს-** (<***ყურს₁-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცურშ-**. სემანტიკური სხვაობა, რაც შეინიშნება ქართულ და მეგრულ ფორმებს შორის, არ უნდა იყოს დამაბრკოლებელი ამ დაკავშირებისათვის.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1984, 44).

***ყუყ-**

ქართ. **ყუყ-** **ყუყ**-დ-ებ-ა «ჯდება»; და-**ყუყ**-დ-ა; და-**ყუყ**-ებ-ა ...

სვან. **ყუყ-/ყყჳ-** ლი-**ყყჳ**-ე «ჩაჯდომა»; **ყუყ** «ჩაცუცქულია; ზის»; ეს-**ყუყ**-და «ჩაცუცქდა; დაჯდა» ...

ქართული ენის ზოგიერთ დიალექტში (ქართლური, მესხური, გურული ...) გვხვდება **ყუყება/დაყუყება**, რომელთა **ყუყ-** ძირს უნდა შეე-

სატყვისებოდეს სვანური **ყუყ-** (**ყყუ̂-**<**ყუყ-** მეტათეზისისა და უ-ს გაუმარცვლოების შედეგად).

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1984, 44).

***ყუც-**

ქართ. **ყუც-** **ყუნც**-ი; **ყუნც**-ულ-ი

მეგრ. **ცუც-** **ცუც**-უ-ა/**ცუც**-ინ-ი «ყუნცვა»; ვ-ო-**ცუც**-უ-ქ «ვიყუნცები» ...

სულხან-საბას განმარტებით: «**ყუნცი** ძაღლის ალას ჯდომა». ქართული ენის ლეჩხუმურ დიალექტში **ყუნცული** «მოუსვენრად ჯდომას» ნიშნავს.

ქართულ **ყუნც-** (<***ყუც-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ცუც-**.

მასალა ზ. სარჯველაძემ შეაპირისპირა (Sardschweladse 1985, 25).

# შ

***შალ-/შლ-**

ქართ. **შალ-/შლ-** **შლ**-ა; და-**შალ**-ა; მ-**შლ**-ელ-ი; **შლ**-ილ-ობ-ა-ჲ; გა-უ-**შალ**-ა «მაგრად დაარტყა» (ახ. ქართ.) ...

მეგრ. **შქილ-** **შქილ**-უ-ა «დარტყმა; ცემა»

დასტურდება ძველ ქართულში: დაუმტკიცეთ და ნუვინ **უშალავთ** ბრძანებულსა ამას და გაგებულსა ჩუენსა, მღვ. 373,7-8; ვინ რამანცა გუარმან კაცმან რასცა ჟამსა, ვითა მათსა დაწერილსა სწერია, უქციოს და **შალოს** დაწერილი მათი, იქვე 373,25-26; ნუვინ ჴელ-ყოფთ **შლასა** და შეცვალებასა ამისსა, მიჯნაძ. 372,18; დია ავსა ჟამსა და **შლილობისასა** დავწერე, Q-1062 (ანდერძი); მავნებელი და დამაკლებელი არა ვინ გუიბრძანებია და არცა **მშლელი** და მაქცეველი ბრძანებისა ამის ჩუენისაი, გიორგი მეფ. სიგ. 374,2-3 და სხვ.

ქართულ **შალ-/შლ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **შქილ-** (<***შქოლ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987). მისი აზრით, აქვე შეიძლება შემოვიტანოთ **შილვა** («განადგურება» (ხევს.) (იხ. Fähnrich 1987).

***შარ-**

ქართ. **შარ-** **შარ**-ი «აღმართული (სწორად)»

მეგრ. **შქორ-** **შქორ**-ია ჯა «სწორად აზრდილი ხე»

ქართულ **შარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შქორ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***შე-**

ქართ. **შე-** (ზმნისწინი) **შე-**; **შე**-მო-; **შე**-მოგარე ...

ლაზ. **შქა-**/**შკა-**/**შქ-** (ზმნისწინი) მე-**შკა**-ფ-და-რე «შევალ»; ქო-მე-**შკა**-ხთ-უ «შევიდა»; ქე-**შქ**-ი-ღ-უ «ამოიღო»; ე-**შკ**-ი-ღ-ამ-ს «ამოიღებს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ესრეთ განვიწმიდნეთ თავნი და მეუფესა ზეცისასა **შევეახლნეთ**, ხანმ. მრავალთ. 12r,13-16a; მაშინ თითოეულად დაწერნეს სიტყუანი თჳსნი და **შეჰბეჭდეს**, II ეზრა 3,8 O; რომელი-იგი **შემოაბა** და იტყჳს, კურთხ. იაკ. 108,11; პარვით წარმომიპარეს მე ქუეყანით ებრაელთაჲთ და აქაცა არარა ვქმენ ბოროტი და **შემომაგდეს** მე სახლსა ამას ჯურღმულისასა, შესაქმ. 40,15 O; ესმა რაჲ **შემოგარეთა** მათ სოფლებთა დიდებაჲ ღმრთისაჲ, Ath.-11 250v და სხვ.

ქართულ **შე-** ზმნისწინს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **შქა-** (**შქ-**/**შკა-**<**შქა-**).

მასალა შეაპირისპირა თ. გამყრელიძემ (გამყრელიძე 1959, 55-57). გ. კლიმოვმა ***შე-** არქეტიპი აღადგინა საერთოქართველური ფუძეენისათვის (ЭСКЯ, 214; **შდრ.**: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 376; Klimov 1998, 247).

***შედ-**

მეგრ. **შქიდ-**/**შკიდ-** **შქიდ**-აფ-ა/**შკიდ**-აფ-ა «კადრება»; ი-**შქიდ**-ან-ს/ი-**შკიდ**-ან-ს «იკადრებს»; ქ-ი-**შქიდ**-უ/ქ-ი-**შკიდ**-უ «იკადრა»; ქო-მ-ი-**შქიდ**-ე-თ/ქო-მ-ი-**შკიდ**-ე-თ «მიკადრეთ»; ვ-ე-**შქიდ**-ებ-უდ-უ-ა «არ ეკადრებოდა» ...

სვან. **შგედ-**/**შგდ-** ლი-**შგედ** «კადრება; გაბედვა»; უ-**შგდ**-ა «უკადრისი» ...

მეგრულ **შქიდ-** (**შკიდ-**<**შქიდ-**) ძირის შესატყვისია სვანური **შგედ-** (**შგდ-**<**შგედ-**). მეგრულში **ი** ხმოვნის გამოვლენა **დ**-ს მეზობლობით არის შეპირობებული (ამ მოვლენის შესახებ იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

მასალა ვ. თოფურიამ შეაპირისპირა (თოფურია 1926, 203).

მეგრული და სვანური ფორმების შეპირისპირება ***შედ-** არქეტიპს აღგვადგენინებს (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 376; შდრ.: Klimov 1998, 248).

***შეჳ-/შჳ-**

ქართ. **შევ-/შვ-/შ-** ვ-**შევ**; **შვ**-ა; **შვ**-ილ-ი; **შ**-ობ-ა; ნა-**შ**-ობ-ი; პირ-მ-**შ**-ო ...

მეგრ. **სქუ-/სქ-** **სქუ**-ალ-ა «კვერცხის დადება»; ქო-**სქ**-უ «კვერცხი დადო»; მა-**სქუ**-ალ-ი «კვერცხის მდებელი»; ნა-**სქუ** «დადებული»; **სქჷლ**-ედ-ი «ცოცხალი არსება; შობილი»; **სქუ**-ა «შვილი»; ნა-**სქუ**-უ «ნაშვილები»; **სქ**-ი «ვაჟი (საქებური)» ...

ლაზ. **სქუ-/სქვ-/სქ-** **სქ**-უმ-ს/ქო-გე-**სქუ**-ამ-ს «დებს (კვერცხს)»; ქო-დო-**სქ**-უ «(კვერცხი) დადო»; დო-**სქვ**-ა-ს «დადოს (კვერცხი)»; **სქ**-ირ-ი «შვილი» ...

სვან. **სგ-** ჷმ-**სგ**-ე «ძე»; **სგ**-ე-ჲ «შვილი»; ლი-მ-**სგ**-ა̈-ჲ/ლი-მ-**სგ**-ა̈ჳ «ვაჟიშვილის შეძენა» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ვითარცა ყოველმან დედაკაცმან **შვის**, ეგრჱთ მე **ვშვეა**? იაკობის წინარესახარ. 67r,1-4a (ხანმ.); **შობისა** დღენი ხიყვნეს ჰეროდესნი, მ. 14,6 (ხანმ.); რაჲთა ხიყვნეთ **შვილ** მამისა თქუენისა, რომელ არს ცათა შინა, მ. 5,45 (ხანმ.); ნაცვალ **შვილაკისა** მაგის ჩემისა, ფილექტიმონის წამ. 158,12; უკუეთუ **ეშვილები, ეშვილე**; უკუეთუ არა **ეშვილები**, მითხარ მე, რაჲთა ვცნა, რუთ. 4,4 O; **მშობელნი** მისნი იყვნეს მართალ წინაშე უფლისა და განსწავლეს ასული იგი თჳსი შჯულითა მოსესითა, დანიელ 13,3 J; მე ვარ ესავ, **პირმშოჲ** შენი, შესაქმ. 27,19 O; ესეცა **ნაშობი** აბრაჰამისი ხიყო, ლ. 19,9 (ხანმ.) და სხვ.

**შევ-/შვ-** ძირისაგან ქართულში მრავალი ფუძე იწარმოება.

ქართულ **შევ-/შვ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სქუ-** (**სქ-**<**სქუ-**), ლაზური **სქუ-** (**სქ-**<**სქუ-**) და სვანური **სგ-** (<**სგჳ-**). მეგრულში, ლაზურსა და სვანურში თავდაპირველი შიშინა თანხმოვნების გასისინება მოხდა თ. გამყრელიძის წესის მიხედვით (გამყრელიძე 1959, 58-60).

ქართულ **შვ-ილ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **სქ-ირ-**; მეგრული **სქი-** (<**სქირ**-ი).

ქართული **მ-შ-ო-**, მეგრული **სქუ-ა** (<**მ-სქუ-ა**), სვანური **სგ-ე/ჷმ-სგ-ე** ფორმების შეპირისპირების საფუძველზე თ. გამყრელიძე აღადგენს ***მ-შვ-ე** ფუძეს (გამყრელიძე 1959, 59).

ქართული **შევ-/შვ-** (ზმნური ძირი) და მეგრული **სქუ-** («კვერცხის დადება») ა. ცაგარელმა შეაპირისპირა ((Цагарели 1880, 31); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 315-316).

ქართული **შვ-ილ-** და მეგრული **სქ-ირ-** ერთმანეთს გ. როზენმა დაუკავშირა (Rosen 1847, 408); ლაზური მასალა ნ. მარმა მოიხმო (Марр 1911-1914, VI, 421).

ქართული **მ-შ-ო** (<***მ-შჷ-ე**), მეგრული **სქუ-ა** და სვანური **ɣმ-სგ-ე/სგე-ჲ** ფუძეები შეაპირისპირა თ. გამყრელიძემ (გამყრელიძე 1959, 59; იხ. აგრეთვე ჩანტლაძე 1998, 235-241).

გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***მ-შჷ-ე-**, ***შჷ-**, ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***შჷ-ილ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 139; 214; 217).

***შჷ-**

ქართ. **შუ-** შე-ა-**შუ**-ს; **შუ**-ენ-ი-ს; **შუ**-ენ-იერ-ი; უ-**შუ**-ერ-ი ...

მეგრ. **სქვ-** **სქვ**-ებ-ა/**სქვ**-ამ-ებ-ა «დამშვენება; შემკობა; შეფერება»; ვ-ა-**სქვ**-ამ-ებ «ვამკობ»; **სქვ**-ამ-ი «ლამაზი»; მ-ო-**სქვ**-ამ-უ «შემშვენის»; მ-ო-**სქვ**-ან-დ-ɣ «შემეფერებოდა; შემშვენოდა»; ო-**სქვ**-ებ-ურ-ი «შესაფერისი» ...

ლაზ. **სქუ-/მსქუ-/მცქუ-/მსქ-/მცქ-** ო-**მსქ**-უ/ო-**მცქ**-უ «შემკობა; ამაყობა; მეტიჩრობა»; ი-**მსქვ**-ამ-ს/ი-**მცქვ**-ამ-ს «იპრანჭება»; **სქვ**-ა/**მსქვ**-ა/**ფსქვ**-ა «მშვენიერი; ლამაზი»; **სქვ**-ალ-ი/**სქ̆**-ალ-ინ-ა «ლამაზი»; მე-**მსქვ**-ან-ერ-ი «მორთული»; **სქვ**-ან-ა «სილამაზე»; გო-**მსქჷ**-ან-ერ-ი «გამშვენებული; გაუმჯობესებული» ...

სვან. **სგუ-/სგჷ-** ხ-ე-**სგჷ**/ხ-ო-**სგუ**-ნ «შეეფერება; შეშვენის»; ხ-ე-**სგჷ**-იჷ «შვენის»; მუ-**სგჷ**-ენ «მშვენიერი»; მა-**სგჷ**-ა «შესაფერისი; სარგო»; **სგჷ**-ა̈ნ «შნო» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **შეგაშუს** შენ, ისუ ზირ. 35,4 O; უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსითა, რომლისა თანა **შუენის** დიდებაჲ˙ მამისა სულით წმიდითურთ, ხანმ. მრავალთ. 12v,13-16b; აწ, ყრმანო, გჳთხართლა ჩუენცა, ვინაჲ თქუენდა ესევითარი გალობაჲ **შუენიერი**, იქვე 9bv,5-8a; ყოველი სიტყუაჲ **უშუერი** პირით თქუენით ნუ გამოვალნ, ეფეს. 4,29 და სხვ.

ქართულ **შუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სქვ-**, ლაზური **სქუ-** (ლაზურის სხვა ვარიანტები **სქუ-** ფორმისაგან მომდინა-

რეობენ) და სვანური **სგჵ-**. ქართული **შჵ-**ს შესატყვისად სისინა + უკანაენისმიერი ხშული მეგრულში, ლაზურსა და სვანურში თ. გამყრელიძის წესით აიხსნება (გამყრელიძე 1959, 26-27).

მეგრული და ლაზური ენების მასალა გ. როზენმა შეაპირიპირა (Rosen 1845, 35); ქართული და მეგრული ენებისა – ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 322); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ვ. თოფურიამ (თოფურია 1946, 80). ***შჵ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 218; Klimov 248).

***შჵ-**

ქართ. **შუ-** მი-**შუ**-ებ-ა; მი-**შუ**-ებ-ულ-ი ..

მეგრ. **შქვ-/შქ-** მე-**შქუ**-მ-ალ-ა «მიშვება»; ე-**შქვ**-აფ-ა/**შქუ**-მ-ალ-ა «გაშვება»; გე-ე-ვ-ა-**შქვ**-ან-ქ «ვუშვებ»; მა-ა-**შქ**-უ «მიუშვა» ...

ლაზ. **შქვ-/შქ-** მე-**შქვ**-ინ-უ «გაშვება»; მე-ვ-ა-**შქვ**-აფ «ვტოვებ»; მე-ვ-ა-**შქვ**-ი «დავტოვე»; ნ-ა-**შქ**-უ «მიატოვა» ...

სვან. **შგჵ-** ლი-**შგჵ**-ან «გაშვება»; ო-ხ-უ-**შგჵ** «გაუშვი» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: აწ **მიშუ** და განვრისხნე გულისწყრომით მათ ზედა და აღვჴოცნე იგინი და გყო შენ ნათესავად დიდად, გამოსლვ. 32,10 O; **მი-თუ-უშუა** ჴელთა მისთა, მუნქუესვე გთხოვდეს იგი თავისუფლებასა, ისუ ზირ. 30,26 O; ვითარცა ესმა ერსა მას **მიშუებაჲ** მსაჯულისაჲ, ლუკ. 391,37; უჩუენის ვინმე კაცი, **მიშუებული** სოფელსა შინა, ბალავარ. 67,16-17 და სხვ.

ქართულ **შუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შქვ-**, ლაზური **შქვ-** (**შქ-**<**შქვ-**) და სვანური **შგჵ-**.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 366-367); სვანური ექვივალენტი მოიხმო და ***შჵ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 214; Klimov 1998, 248).

***შჵედ-/შჵდ-**

ქართ. **შუდ-/შთვ-** ში-**შუდ**-ილ-ი; ი-**შთვ**-ებ-ი-ნ ...

მეგრ. **შქვიდ-** **შქვიდ**-ა/**შქვიდ**-აფ-ა «ხრჩობა»; ვ-ო-**შქვიდ**-უ-ან-ქ «ვახრჩობ»; **შქვიდ**-ელ-ი «დამხრჩვალი» ...

ლაზ. **შკვიდ-/შკიდ-** ო-**შკვ**-იდ-უ/ო-**შკიდ**-უ «დახრჩობა»; ვ-ო-**შკიდ**-უმ /ვ-ო-**შკიდ**-უმ «ვახრჩობ»; ვ-ი-**შკვიდ**-ე-რ «ვიხრჩობი» ...

სვან. **შგუდ-/შგჵდ-/შგჵიდ-** ლი-**შგუდ**-ე «დახრჩობა»; ო-**შგუდ** «დავახრჩვე»; ხჵ-ი-**შგჵდ**-ი «ვიხრჩობი»; ლუ-**შგჵიდ** «დამხრჩვალი» (ბზმ.); ლუ-**შგუდ** «id.» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **შეაშთვეს** იგი, მ. 13,7 (ხანმ.); ნუ **შეიშთვებით** ზრუნვითა და დაუტევეთ ძჳრი, მამ. სწავლ. 189,25-26; აღმოსცენდეს ეკალნი და **შეაშდვეს** იგი, მრკ. 4,7 C; სული უკეთური უფლისამიერი **გაშთობს** შენ, I მეფ. 16,15 J; ბოროტ არს ... სიმძაფრითა **შთობისაჲთა,** A-109 83r,18-19b; მართლუკუნიქციან შეძრწუნებულნი ვითარცა ლაგმით რაჲთმე **შთობილნი,** A-689 223v,26-28b; ღელვათა მათ ურჩთა არა **მოაშთვეს** იგი და არცა მჴეცისსახემან მან თევზმან, სინ. მრავალთ. 107,25; დაავდო ვეცხლი იგი ტაძარსა მას და მივიდა და **შიშუდილ-იბა,** მ. 27,5 C; **შიშთვილ-იბა** DE და სხვ.

**შუდ-**, რომელიც დასტურდება ადიშის ოთხთავში, ამოსავალია ძველ ქართულში გაბატონებული **შთვ-** (<**შდვ**-<**შუდ-** ასიმილაციისა და მეტათეზისის შედეგად) ფორმისათვის (იხ. თოფურია 1926, 214). **შუდ-** ფორმისათვის, თავის მხრივ, ამოსავალია ***შჳედ-**, რასაც მეგრულ და ლაზურ ფორმებში გამოვლენილი **ი** ხმოვანი მოწმობს, რომელიც ქართულისათვის **ე**-ს გვავარაუდებინებს (პოზიციური შესატყვისობისათვის ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

ქართულ **შუდ-** (<***შჳედ**-) ძირს შეესატყვისება მეგრული **შქვიდ-**, ლაზური **შკვიდ- (შკიდ-**<**შკვიდ**-) და სვანური **შგუდ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 31); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ნ. მარმა (Марр 1911-1914, VII, 358); სვანური — ვ. თოფურიამ (თოფურია 1926, 214). საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***შჳედ-** არქეტიპი აღადგინა თ. გამყრელიძემ (გამყრელიძე 1959, 68-69; შდრ.: Schmidt 1962, 144; ЭСКЯ, 215; Klimov 1998, 249).

***შჳედ-/შუდ-**

ქართ. **შედ-/შეთ-** და-ვ-**შედ**/და-ვ-**შეთ**; და-**შდ**-ა/და-**შთ**-ა ...

მეგრ. **სქიდ-/სქჷდ-** ბ-**სქიდ**-უ-ქ/ბ-**სქჷდ**-უ-ქ «ვრჩები»; გინო-ბ-**სქიდ**-ი «გადავრჩი» ...

ლაზ. **სქუდ-/სქიდ-/სქედ-/სქად-** დო-**სქუდ**-უ/დო-**სქიდ**-უ «დარჩა»; ბ-ო-**სქედ**-ინ-ი «დავარჩინე; ვაცხოვრე»; ო-**სქად**-უ «ცხოვ-რება» ...

გვხვდება ძველ ქართულში: **დაგშდების** თქუენ სახლი თქუენი ოჴე-
რი, მ. 23,38 C; არა **დაშდეს** აქა ქვაჲ ქვასა ზედა, მ. 24,2 C; პირველმან მან შეირთო ცოლი და მოკუდა, და არა **დაშთა** თესლი, მ. 22,25 (ხანმ.); არა **დაუშთა** შვილი, მრკ. 12,22 (ხანმ.); ფასი მომცე აქა **დაშდომადი** და დიდებაჲ ყუავილებრ დაცჳვნებადი, სინ. მრავალთ. 118,6; მრავალნი ქალწულნი **დააშდუნნეს** უქმროდ, აპოკრ. მოციქ. 5,34 და სხვ.

ქართული **შედ-/შდ-** (<***შჷედ-**) ძირის შესატყვისად მეგრულში წარმოდგენილია **სქიდ-/სქჷდ-**, ლაზურში — **სქუდ-/სქიდ-/სქედ-** (ქართული **შუ** : მეგრული **სქვ** : ლაზური **სქვ** პოზიციურად შეპირობებული შესატყვისობისათვის იხ. გამყრელიძე 1959, 26-27 და შმდგ.; პოზიციური შესატყვისობისათვის ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128). ლაზურში დასტურდება **სქად-** ძირი (ო-**სქად**-ერ-ი «ცხოვრება»; დო-**სქად**-ერ-ი «დარჩენილი»), რომელიც ***სქუად-** ამოსავალი ფორმისაგან მომდინარეობს.

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 61); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 316-318). გ. კლიმოვმა ***შუდ-/შჷედ-** არქეტიპი აღადგინა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის (ЭСКЯ, 215; შდრ.: Klimov 1998, 248).

***შჷელ-**

ქართ. **შუელ-** **შუელ**-ი; **შველ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **სქვერ-** **სქვერ**-ი «შველი»

ლაზ. **მსქვერ-/ფსქვერ-/მსკვერ-** **მსქვერ**-ი/**ფსქვერ**-ი/**მსკვერ**-ი «ირემი»

დასტურდება «ვისრამიანში»: შენი ჴოჴობიცა ვარ და კაკაბიცა, ველური თხაცა და **შველიცა** (98,17).

ქართულ **შუელ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სქვერ-** და ლაზური **მსქვერ-/ფსქვერ-/მსკვერ-** (<***სქჷერ-**; **მ** და **ფ** ანლაუტში განვითარებულია; **სქ>სკ**, იხ. ჩიქობავა 1938, 91). მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***შქჷარ-**, რომელმაც უმლაუტის შედეგად მოგვცა ინლაუტში (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-169); ქართულ **შჷ-** კომპლექსს თ. გამყრელიძის წესის მიხედვით მეგრულსა და ლაზურში კანონზომიერად შეესატყვისება **სქვ** (იხ. გამყრელიძე 1959, 27).

სვანურში შესატყვისი ძირი არ ჩანს (შდრ.: ჩიქობავა 1938, 91).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 74); ლაზური ექვივალენტი ნ. მარმა გამოავლინა (Марр 1911-1914, VI, 421). ***შუელ**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 215; Klimov 1998, 250).

***შჳ̂ენ-**

ქართ. **შენ-** **შენ**-ი

მეგრ. **სქან-**/**სკან-** **სქან**-ი/**სკან**-ი «შენი»

ლაზ. **სქან-**/**ცქან-** **სქან**-ი/**ცქან**-ი «შენი»

სვან. **ისგუ**/**ისგჳ̂-** **ისგუ**/**ისგჳ̂**-ი «შენი»

დასტურდება ძველ ქართულში: მოყვენ თითნი შენნი აქა და იხილენ ჴელნი ჩემნი, და მოყავ ჴელი **შენი,** ი. 20,27 L; ჴორცთა და სისხლთა არა გამოგიცხადეს, არამედ მამამან **შენმან** ზეცათამან, მ. 16,17 (ხანმ.); ნუცა თავსა **შენსა** ხფუცავ, მ. 5,36 (ხანმ.); მოვლენან დღენი **შენნი** და მოგადგან მტერთა **შენთა** ლაშქარი, ლ. 19,43 (ხანმ.) და სხვ.

**შენ**- (<***შჳ̂ენ**-) ძირი გამოხატავდა კუთვნილებით ნაცვალსახელს (იხ. გამყრელიძე 1959, 37).

***შჳ̂ენ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **სქან**- (**სკან**-<**სქან**-), ლაზური **სქან**- (**ცქან**-<**სქან**-) და სვანური **ისგუ**- (მოკვეცილია **ენ** აუსლაუტში; **ი** პროთეტული ხმოვანია). ***შჳ̂** კომლექ-სის რეფლექსები მეგრულში; ლაზურსა და სვანურში წარმოდგენილია თ. გამყრელიძის წესის შესაბამისად (გამყრელიძე 1959, 36-37).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 411; 412). ***შჳ̂ენ**- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის თ. გამყრელიძემ აღადგინა (გამყრელიძე 1959, 37; შდრ.: Schmidt 1962, 142; Klimov 1998, 250).

***შჳ̂ერ-**/**შჳ̂რ-**

ქართ. **შრ-** **შრ**-ობ-ა; შე-**შრ**-ობ-ა ...

მეგრ. **სქირ-**/**სქჷრ-** **სქირ**-აფ-ა/**სქჷრ**-აფ-ა «გაშრობა»; ვ-ო-**სქირ**-უ-ან-ქ «ვაშრობ»; ვ-**სქირ**-ჷნ-ქ «ვშრები»; ო-**სქირ**-უ «გაშრო-ბა»; **სქირ**-ი/**სქირ**-უ/**სქჷრ**-ჷ «მშრალი» ...

ლაზ. **სქირ-**/**სქურ-**/**სკირ-**/**სკურ-** მე-**სქურ**-უ «გაშრა»; დო-**სქირ**-ინ-ეს «დააშრეს»; მე-ბ-**სკირ**-უ-რ «ვშრები»; მე-ვ-ო-**სკურ**-ინ-ამ/მე-ბ-ო-**სკირ**-ინ-ამ «ვაქრობ» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ვითარცა **შეიშრვის** მწჳრწ იგი, შეუჴდის პირსა მის კორკოდინოს მჴეცისასა, შატბ. კრებ. 188,19-20; სადა-იგი იყვნენ ცრემლნი **შეუშრომელნი** მჴურვალენი, სადა-იგი იყოს სულთ-ქუმაჲ დაუცადებელი, მამ. სწავლ. 92,15-16 და სხვ.

თ. გამყრელიძის ვარაუდით, ამ ძირს კავშირი აქვს **შუერ**-თან (და-ვ-**შუერ**; და-**შურ**-ა; მა-**შურ**-ალ- ...). ქართველურ ენათა შორის არსებული კანონზომიერი შესატყვისობების საფუძველზე თ. გამყრელიძემ აღად-გინა ***შჳერ**- არქეტიპი, რომელმაც, ერთი მხრივ, მოგვცა ქართული **შრ**- (<***შჳერ**-) და, მეორე მხრივ, მეგრული **სქირ-/სქჷრ**- და ლაზური **სქირ-/სქურ-/სკირ-/სკურ**- (იხ. გამყრელიძე, 1959, 60-64).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 323); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩი-ქობავამ (ჩიქობავა 1938, 318-319). ***შჳერ**- არქეტიპი აღადგინა თ. გამ-ყრელიძემ (გამყრელიძე 1959, 63; შდრ.: Schmidt 1962, 145; ЭСКЯ, 216; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 381; Klimov 1998, 250).

***შჳიბ-**

ქართ. **შიბ- შიბ**-ი

მეგრ. **სქიბ- სქიბ**-უ «წისქვილის ქვა»

ლაზ. **მსქიბ-/ფსქიბ- მსქიბ-უ/ფსქიბ**-უ «წისქვილი»

**შიბ**-ი გვხვდება აღმოსავლეთ საქართველოს მთის ზოგ დიალექტში: «ფენა კლდისა; წვერი; წვეტი» (ღლონტი 1975, 247).

ქართულ **შიბ**- (<***შჳიბ**-) ძირს შეესატყვისება მეგრული **სქიბ**- და ლაზური **მსქიბ-/ფსქიბ**- (<**სქიბ**-; ანლაუტში **მ** და **ბ** განვითარებულია). მეგრულისა და ლაზურის **სქ**<***შქჳ** თ. გამყრელიძის წესის მიხედვით (ამ პროცესის შესახებ იხ. გამყრელიძე 1959, 26-27 და შმდგ.).

***შჳიდ-**

ქართ. **შუიდ- შუიდ**-ი

მეგრ. **შქვით- შქვით**-ი «შვიდი»

ლაზ. **შქვით-/შქით- შქვით-ი/შქით**-ი «შვიდი»

სვან. **შგჳიდ-/შგჳდ- ი-შგჳიდ** «შვიდი»; მე-**შგჳდ**-ე «მეშვიდე»

დასტურდება ძველ ქართულში: სიბრძნემან იშჱნა თავისა თჳსისა სახლ და ქუეშე შეხუდგნა მ[ას] **შჳდნი** სუეტნი, იგავნი 9,1 (ხანმ.); მე, დანიელ, ვიყავ გლოვასა შინა სამთა **შჳდეულთა** დღეთა, დანიელ 10,2 J და სხვ.

ქართულ **შუიდ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **შქვით-**, ლაზური **შქვით-** (**შქით-**<**შქვით-**) და სვანური ი-**შგჾიდ** (**ი** პროთეტული ხმოვანია, იხ. ჟღენტი 1949, 189).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 11). ***შჾიდ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 216; Klimov 1998, 251).

***შჾინ-**

ქართ. **შინ-** მ-ე-**შინ**-ი-ს; შე-**შინ**-ებ-ა; შე-**შინ**-ებ-ულ-ი ...

მეგრ. **რსქინ-/სქინ- რსქინ-ი/სქინ-ი** «მუდარა; შეშინება»; ო-**რსქინ**-უ-ან-ს «აშინებს»; და-ა-**რსქინ**-უ «შეაშინა» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ნუ **გეშინინ**, სიმონ, ლ. 5,10 (ხანმ.); **შემეშინა**, წარვედ, მ. 25,25 (ხანმ.); ჰრქუა მათ, რაჲთა იწყონ უცნებად და **შეშინებად** ნეტარისა მის, მამ. ცხორებანი 203,40; იყვნეს იგინი **შეშინებულ**, მრკ. 16,8 C; იგინი შეძრწუნდეს და **შეშინებულ** იქმნეს, ლ. 24,37 და სხვ.

ქართულ **შინ-** (<***შჾინ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რსკინ-** (<**სქინ-**). ქართული ***შუ** კომპლექსის შესატყვისად მეგრულში წარმოდგენილია **სქჾ** თ. გამყრელიძის წესის მიხედვით (იხ. გამყრელიძე 1959, 26-27 და შმდგ.).

მასალა შეაპირისპირა გ. როგავამ (Рогава 1956, 83; შდრ.: კარტოზია 1984, 132-133). ***შჾინ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 217; შდრ.: Klimov 1998, 251).

***შჾინდ-/შინდ**

ქართ. **შვინდ-/შინდ- შვინდ-ი/შინდ-ი**

ლაზ. **სქინდ-**

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება **შინდ**-ი.

ქართული **შვინდ-** ძირის ლაზური შესატყვისი უნდა იყოს შემონახული **სქინდ-ონ-ა** ტოპონიმში (მემიშიში 1983, 49-50; შდრ.: კარტოზია 1984, 142).

***შრ-**

ქართ. **შრ-** **შრ**-ეტ-ა ; ვ-**შრ**-ეტ; ვ-**შრ**-იტ-ე; და-**შრ**-ეტ-ა; და-**შრ**-ეტ-ილ-ი; და-**შრ**-ტ-ა; უ-**შრ**-ეტ-ი ...

მეგრ. **შქირ-/შქჷრ-** **შქირ**-ატ-უ-ა/**შქჷრ**-ატ-უ-ა «ქრობა»; ბ-**შქირ**-იტ-გნ-ქ «ვაქრობ»; ბ-**შქჷრ**-ტ-გნ-ქ «ვქრები»; მე-ვ-უ-**შქირ**-ტ-ი «ჩავქრი»; **შქირ**-ატ-ილ-ი «ჩამქრალი»; უ-**შქირ**-ატ-უ «უშრეტი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: აღხუაგზნე ცეცხლი ბჭეთა იერუსალჱმისათა და შეჭამნეს ზღურბლნი იერუსალჱმისანი, და არა **დაშრტეს**, იერ. 17,27 (ხანმ.); ცეცხლი არა **დახრშტების**, მრკ. 9,48 (ხანმ.); რომელმან გამოიყვანა ეტლები და ჰუნები და ერი მრავალი და ძლიერი, არამედ დაიძინეს და არა აღდგენ, და **დაშრტეს**, ვითარცა პატრუკი **დაშრეტილი**, ესაია 43,17 J და სხვ.

ქართულ **შრ-ეტ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შქირ-ატ-**; ქართულ **შრ-იტ-** ფუძეს – მეგრული **შქირ-იტ-**; ქართულ **შრ-ტ-** ფუძეს – მეგრული **შქირ-ტ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 61; იხ. აგრეთვე ჭარაია 1895 XII, 112). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***შრეტ-/შრიტ-/შერტ-** (ЭСКЯ, 217; შდრ.: Klimov 1998, 253).

***შუბ-**

ქართ. **შუბ-** **შუბ**-ლ-ი

სვან. **სგობ-/სგუ̂ებ-/სგებ-** **სგობ**-ინ/**სგუ̂ებ**-ინ/**სგებ**-ინ «წინ»

დასტურდება ძველ ქართულში: ძარღჳ რკინისაჲ არს ქედი შენი, **შუბლი** შენი – რვალისაჲ, ესაია 48,4 J; ჰბერის **შუბლსა** და აღად-გინნის ლეკუნი იგი, შატბ. კრებ. 176,19.

ქართული **შუბ-** ძირის შესატყვისი ჩანს სვანური **სგობ-** (სხვა ვარიანტებისათვის **სგობ-** არის ამოსავალი). ქართ. **შუ** : სვან. **სგო** კანონზომიერია (იხ. გამყრელიძე 1959, 30-31). წინა მხარეს აღნიშნავს **შუბლი** საშუალ ქართულში: სახლი იყო დიდი და **შუბლსა** სახლისა-სა ამირან დარეჯანის ძე ეწერა, ამირანდ. 9

ქართული და სვანური ენების მასალა ნ. მარმა შეაპირისპირა (Марр 1911a, 1203). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***შუბლ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 218).

***შუჭ-**

ქართ. **შუვ-** **შუვ**-ა-ჲ «ეშვი»; მ-**შუვ**-ან-ი «კბილიანი»

მეგრ. **ჩქვ-** **ჩქვ**-ა «გარეული ღორი»

დასტურდება ძველ ქართულში: მესამესა წელსა მოიწიის მეფისა ნავი თარშით და მოართჳს ოქროჲ და ვეცხლი და ანთრაკი წახნაგებული და უთლელი და **შუვაჲ** პილოჲსაჲ, III მეფ. 10,26 O; ღმერთმან შემუსრნეს კბილნი მათნი პირსა შინა მათსა, და **შუანი** ლომთანი შეფქნეს უფალმან, ფსალმ. 57,6; რავდენნი ძლიერნი და მეფენი, რომელთა ედგნეს შარავანდნი თავთა მათთა და აღელესნეს მახჳლნი მათნი და აღემახჳნეს, ვითარცა **შუანი** მძჳნვარეთანი, სინ. მრავალთ. 224,3-4; ვითარცა-იგი რქოსნისა მის ჰინდურისა მატლისათჳს იტყჳან, რომელი-იგი პირველ მუხუნძველად შეიცვალების და მერმე **მშუვან** იქმნების და არცაღა მას სახესა ზედა დაადგრების, არამედ ლბილთა და ვრცელთა ფრთეთა მიერ ფრთოვან იქმნების, ექუს. დღეთ. 101,31-34.

ქართულ **შუვ-ა** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ჩქვა**(<***შქვა** <***შქუვ-ა**).

მასალა შეაპირისპირა გ. კარტოზიამ (კარტოზია 1984, 133; შდრ.: ი. ქობალავა 1958, 71; გამყრელიძე 1959, 73).

***შუჭა-**

ქართ. **შუვა/შუა** **შუვა/შუა**; **შუა**-დღე ...

მეგრ. **შქა** **შქა** «შუა»; **შქა**-დღა «შუადღე»; **შქა**-ს «შუა»; ო-**შქარ**-ი «საშუალი» ...

ლაზ. **შქა/შკა** **შქა/შკა** «წელი»; ო-**შქა**-შ-ი «საშუალი» ...

სვან. **სგა** **სგა**/ი-**სგა** «შორის; შუა»; ნე-**სგ**-ა «შუა»; ი-**სგ**-ლეთ «შუაღამე»; ი-**სგ**-ლადეღ «შუადღე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: იქმნა გული ჩემი, ვითარცა ცჳლი დადნობილი, **შუვა** მუცელსა ჩემსა, ფსალმ. 21,15; ამისა შემდგომად გამოირჩია ადგილი ერთი **შუვაჲ**, არცა სამეუფოჲ, არცა საგლახაკოჲ, ბალავარ. 136,28-29; უწყით, ოდეს უფალი იგი სახლისაჲ მის მოვიდეს: მწუხრი, ანუ **შუვაღამეს**, ანუ ქათმისყივილს, ანუ განთიად, მრკ. 13,35 C; ადარნერსე და გუარამ ... **მშუვალესა** მას ძმასა მორჩილ ექმნეს, ხანძთ. 272,21 და სხვ.

ქართული **შუვა/შუა**-ს შეესატყვისება მეგრული **შქა**, ლაზური **შქა** (**შკა**<**შქა**) და სვანური ი-**სგა** (**ი** პროთეტული ხმოვანია; იხ. გამყრელიძე 1959, 51-52).

ლაზური **შქა/შკა** «წელსაც» აღნიშნავს. ძველ ქართულშიც **შუვა** ამ მნიშვნელობითაც გვხდება: ძლიერად დასცა **შუვა** ოდენ მისსა, A-1105 159r.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 74); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 68); სვანური – ვ. თოფურიამ (თოფურია 1926, 203). თ. გამყრელიძემ აღადგინა ***შოვ-ა** არქეტიპი (გამყრელიძე 1959, 51); გ. კლიმოვმა – ***შოვა** (ЭСКЯ, 218; Klimov 1998, 252).

***შურდ-**

ქართ. **შურდ-** **შურდ**-ულ-ი; მე-**შურდ**-ულ-ე; **შურდ**-ლ-ოსან-ი ...
მეგრ. **შქურდ-** **შქურდ**-ონ-ი «შურდული»

გვხვდება ძველ ქართულში: ვინ შთადვის ქვაჲ **შურდულსა**? იგავნი 26,8 O; ორითავე ჴელითა მარჯუენი, ყოველნივე ესე **მეშურდულენი**, რომელნი ესროდეს ქვითა თმასა და არა შესცთებოდეს, მსაჯ. 20,16 O და სხვ.

ქართულ **შურდ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **შქურდ-**.

მასალა გ. როგავამ შეაპირისპირა (როგავა 1962, 98).

***შუშ-**

ქართ. **შუშ-** **შუშ**-ვ-ა; **შუშ**-ავ-ს; მო-**შუშ**-ა ...
ლაზ. **შუშქ-** **შუშქ**-უფ-ს «შუშავს»; ო-**შუშქ**-უ «მოშუშვა» **შუშქ**-ერ-ი «მოშუშული» ...

ქართულ **შუშ-** ზმნურ ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **შუშქ-**.

მასალა შეაპირისპირა გ. კარტოზიამ (კარტოზია 1984, 132).

***შქორ-**

მეგრ. **შქერ-/ფშქერ-** **შქერ**-ი/**ფშქერ**-ი «შქერი»
ლაზ. **შქერ-/მშქერ-/მშკერ-/ფშკერ-** **შქერ**-ი/**მშქერ**-ი/**მშკერ**-ი/**ფშკერ**-ი «შქერი»
სვან. **შგორ-** **შგორ**-ი «შქერი»

მეგრული **შქერ-**, ლაზური **შქერ-** და სვანური **შქორ-** (<***შქორ-**) ფორმათა შეპირისპირება გვაძლევს საფუძველს ვივარაუდოთ, რომ **შქერ-**<***შქორ-** უმლაუტის გზით (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-

169). როგორც ჩანს, იმერულსა და გურულში **შქერი** მეგრულიდანაა ნასესხები (Schmidt 1961, 152).

მეგრული და სვანური ენების მასალა ვ. თოფურიამ შეაპირისპირა (თოფურია 1926, 203); სვანური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 131).

***შხეპ-**

ქართ. **შხეფ-** მი-**შხეფ**-ებ-ა; **შხეფ**-ი

მეგრ. **ჩხაპ- ჩხაპ**-ალ-უ-ა «შხაპუნი»; **ჩხაპ**-ალ-ან-ს «შხაპუნებს»

ლაზ. **ჩხაპ-** ო-**ჩხაპ**-უ «მიშხეფება»

სვან. **ჩხპ-** ლი-**ჩხპ**-ე «მიშხეფება»

ქართული **შხეფ-** ძირს შეიძლება შეესატყვისებოდეს მეგრული **ჩხაპ-**, ლაზური **ჩხაპ-** და სვანური **ჩხპ-** (<***ჩხაპ-**). ქართული **შხ**-ს შესატყვისად მონათესავე ენებში **ჩხ** გვაქვს.

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***შხეპ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 221; Klimov 1998, 254).

***შხჳერთ-**

ქართ. **შხვერთ- შხვერთ**-ი «სწორი; მოქნილი»

მეგრ. **შხვართ- შხვართ**-უ-ა «გასწორება»; გი-**შხვართ**-ი «გასწორდი» ...

ქართული **შხვერთ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **შხვართ-**.

მასალა შეაპირისპირა და ***შხჳერთ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 254).

# ჩ

***ჩან-/ჩენ-/ჩინ-/ჩნ-**

ქართ. **ჩან-/ჩენ-/ჩინ-/ჩნ- ჩან**-ს; გამო-**ჩინ**-ებ-ა; მ-ი-**ჩნ**-დ-ა; **ჩინ**-ი ...

მეგრ. **ჩქუნ-/ჩქინ-/რჩქინ- ჩქინ**-ა/**რჩქინ**-ა «ჩენა; ცოდნა; ფიქრი»; მე-**რჩქინ**-ა «შენიშვნა; მიჩნევა»; მ-ი-**ჩქ**-ე «ვიცი; ვფიქრობ»; მი-მ-ო-**ჩქ**-ე «ვფიქრობ; მიმაჩნია»; **ჩქუ** «ჩანს»; უ-**ჩქუ** «მას უჩანს»; უ-

**ჩქუნ** «იცის»; ვ-ო-**რჩქინ**-ან-ქ «ვაჩენ»; გჷ-ვ-ო-**რჩქინ**-ი «აღმოვაჩინე»; მო-ბ-**რჩქ**-ჷქ «მოვჩანვარ» ...

ლაზ. **ჩქუნ-/შქუნ-/ჩქინ-/შქინ-** ო-**ჩქინ**-უ/ო-**შქინ**-უ «ცოდნა; გაგონება; გაგება»; ო-**ჩქინ**-აფ-უ «ცოდნა»; **ჩქინ**-აფ-ილ-ი «მცოდნე»; მ-ი-**ჩქუნ**/მ-ი-**შქუნ**/მ-ი-**ჩქინ** «ვიცი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **ხუჩნდეს** სიტყუანი მათნი, ვითარცა სიჩქურისანი, მათ წინაშე, ლ. 24,11 L; რაჲთა არა **ხუჩნდე** კაცთა მარხველად, არამედ მამასა შენსა, მ. 6,18 (ხანმ.); თუალით **ჩანნ** კაცი, ისუ ზირ. 19,26 O; რომელ-იგი **ჩნდა** ყრმად ყოველთა უფალი, სინ. მრავალთ. 95,21 და სხვ.

ეს ძირი მრავალი კომპოზიტის შემადგენლობაში შედის: **ბასრობის-ჩინება; ბოროტის-ჩინება; განსაცემელ-ჩინება; დაჭირვების-ჩინება; ზედგამოჩინება; ზედგამოჩინება-ჲ; იწრო-ჩინება; მძიმე-ჩინება; ნამეტნავ-ჩინება პურად-ჩინება; საგინებელ-ჩინება; საგონებელ-ჩინება; სათნო-ჩინება; საჭირო-ჩინება; სირცხჳლ-ჩინება; ტკბილ-ჩინება; უჯერო-ჩინება; ფიცხელ-ჩინება; ქორწილად-ჩინება; ღმრთის-გამოჩინება-ჲ; წუნობის-ჩინება; ჭუების-ჩინება; ჯერისმჩინებელ-ი; ჯერ-ჩინება; ჯერ-ჩინება-ჲ; თანაჯერისმჩინებელ-ი; თა-ნაჯერმჩინებელ-ი; თანაჯერმჩინებელობა-ჲ** და სხვ.

ქართული **ჩან-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩქუნ-** და ლაზური **ჩქუნ-** (**შქუნ-/შკუნ-**<**ჩქუნ-**). მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ჩქონ-**.

ქართულ **ჩინ-** ვარიანტს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩქინ-** (**რჩქინ-**<**ჩქინ-** **რ**-ს განვითარებით) და ლაზური **ჩქინ-**.

ქართული **ჩან-**, მეგრული **ჩქუნ-** და ლაზური **ჩქუნ-/შქუნ-/შკუნ-/ჩქინ-** ძირები ერთმანეთთან არნ. ჩიქობავამ დააკავშირა (ჩიქობავა 1938, 379). ქართული **ჩინ-** და მეგრული **ჩქინ-/რჩქინ-** ერთმანეთს ი. ყიფშიძემ შეუდარა (Кипшидзе 1914, 311; 364; 366); ქართული **ჩნ-დ-**; მეგრული **ჩქნ-დ-**, ლაზური **ჩქინ-დ-** შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 221). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ჩან-/ჩნ-**, ***ჩინ-**, ***ჩნდ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 218; 220; შდრ.: Klimov 1998, 254; 257).

***ჩეკ-**

ქართ. **ჩეკ-** **ჩეკ**-ვ-ა «სარის, ჭიგოს წვერის წათლა»; გა-**ჩეკ**-ვ-ილ-ი «წვერწათლილი» ...

მეგრ. **ჩაკ-** გო-**ჩაკ**-უ-ა «გაჩეკვა; ჩარტყმა»; **ჩაკ**-ენ-ც «არტყამს; ჩეკავს» ...

ქართული ენის ზოგიერთ დიალექტში (ქართლური, ზემოიმერული, ქიზიყური ...) დასტურდება **ჩეკვა**; **გაჩეკვა** ...

ქართული **ჩეკ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისი ჩანს მეგრული **ჩაკ-** (მეგრულში **ჩქ** კომპლექსი არ ჩამოყალიბდა ძირისეული **კ** თანხმოვნის დისიმილაციური ზეგავლენის გამო. ამ მოვლენის შესახებ მიუთითა გ. მაჭავარიანმა, იხ. გამყრელიძე 1959, 21).

ამავე ძირს, როგორც ჩანს, უკავშირდება **ჩეკ**-ი «სახნისის ან გუთნის საფხეკი ჯოხი» (სულხან-საბა; ქართლური, მესხური, ქიზიყური, მთიულური ... დიალექტები). თუ ეს ასეა, **გა-ჩეკ-ვ-ა** ნასახელარი ზმნა იქნება.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 37).

***ჩემ-**

ქართ. **ჩემ-** **ჩემ**-ი

მეგრ. **ჩქიმ-** **ჩქიმ**-ი «ჩემი»

ლაზ. **ჩქიმ-/შქიმ-** **ჩქიმ**-ი/**შქიმ**-ი «ჩემი»

დასტურდება ძველ ქართულში: უკუეთუ არა ხისმინოთ **ჩემი**, წმიდაყოფად დღჱ იგი შაბათთაჲ, იერ. 17,27 (ხანმ.); აღიღეს უფალი **ჩემი** საფლავით, ი. 20,13 (ხანმ.); ანგელოზნი მათნი მარადის ხხედვენ პირსა მამისა **ჩემისასა**, მ. 18,11 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ჩემ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ჩქიმ-** და ლაზური **ჩქიმ** (**შქიმ-**<**ჩქიმ-**; შეფარდება ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** შეიძლება **მ**-ს მეზობლობით აიხსნას; შდრ.: მელიქიშვილი 1975, 122-128).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 30; იხ. აგრეთვე Bopp 1846, 280; Bopp 1849, 70-71). გ. კლიმოვმა ***ჩემ-** არქეტიპი აღადგინა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის (ЭСКЯ, 219; შდრ.: Klimov 1998, 255).

***ჩენ-/ჩინ-**

ქართ. **ჩენ-/ჩინ-** გან-**ჩინ**-ებ-ა «დაწესება»; გან-ვ-ა-**ჩინ**-ებ «ვაწესებ»; განა-**ჩენ**-ი ...

მეგრ. **რჩქინ-** **რჩქინ**-ა «განწესება; დადგენა»; გა-ნა-**რჩქინ**-ი/გო-**რჩქინ**-ელ-ი «დაწესებული» ...

ლაზ. **ჩქინ-** მე-**ჩქინ**-უ «მიჩენა; ამოჩემება»; მე-**ჩქინ**-ერ-ი «ამოჩემებული; მიჩენილი»; ი-**ჩქინ**-აფ-ს «იჩემებს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **განაჩინე** სასყიდელი შენი ჩემ თანა და მიგცე შენ, შესაქმ. 30,28 O; პილატე **განაჩინა** აღსრულებად თხოვაჲ იგი მათი, ლ. 23,24 C; ჩუენ თჳთ თავით თჳსით **განჩინებაჲ** იგი სიკუდილისაჲ მოგუეღო, რაჲთა არა ვესვიდეთ თავთა თჳსთა, არამედ ღმერთსა, II კორ. 1,9; ვითარცა **განჩინებული** კალოჲსაგან, ეგრეთ **განუჩინეთ** მას, რიცხუთა 15,20 (მცხეთ.) და სხვ.

ქართულ **ჩინ-** ალომორფს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რჩქინ-** (<***ჩქინ- რ**-ს განვითარების შედეგად) და ლაზური **ჩქინ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 88); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1961, 258).

***ჩერჩ-**

ქართ. **ჩერჩ-** **ჩერჩ**-ი «ჩენჩო»

მეგრ. **ჩქარჩქ-** **ჩქარჩქ**-ალ-უ-ა «მსხვილად დაღერღვა»; **ჩქარჩქ**-ალ-ან-ს «ღერღავს»; დო-**ჩქარჩქ**-ალ-უ «დაღერღა»; დო-**ჩქარჩქ**-ალ-ირ-ი «დაღერღილი» ...

**ჩერჩ**-ი დასტურდება ქართული ენის რაჭულ დიალექტში.

ქართული **ჩერჩ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **ჩქარჩქ-** (<***ჩარჩქ-**. თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07).

ქართული და მეგრული ენების მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1982a, 37).

***ჩეჩქ-**

ქართ. **ჩეჩქ-** **ჩეჩქ**-ვ-ა; და-**ჩეჩქ**-ვ-ა; და-**ჩეჩქ**-ვ-ა ...

მეგრ. **ჩქაჩქ-** **ჩქაჩქ**-უ-ა «ჩეჩქვა»; **ჩქაჩქ**-უნ-ს «ჩეჩქავს»; დო-**ჩქაჩქ**-უ «დაჩეჩქვა»; **ჩქაჩქ**-ირ-ი «დაჩეჩქვილი» ...

ლაზ. **ჩაჩქ-** ო-**ჩაჩქ**-უ «ჩეჩქვა»; ფ-**ჩაჩქ**-უფ «ვჩეჩქავ»; **ჩაჩქ**-ვ-ერ-ი «დაჩეჩქვილი» ...

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ჩეჩქვა** მცირედ დანაყვა».

ქართულ **ჩეჩქ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩქაჩქ-** (<***ჩაჩქ-**. თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07) და ლაზური **ჩაჩქ-**.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. ნათაძემ (ნათაძე 1959, 131). ***ჩეჩქ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 219; Klimov 1998, 256).

***ჩჳ-**

ქართ. **ჩჳ-** **ჩუ**-ევ-ა; **ჩუ**-ე-ულ-ი ...

მეგრ. **რჩქვ-** **რჩქვ**-ან-ა/გე-**რჩქვ**-ან-ა/მე-**რჩქვ**-ან-ა «მიჩვევა; თვისება»; ვ-ო-**რჩქვ**-ან-უ-ან-ქ «ვაჩვევ» ...

სვან. **ჩქჳ-** ლი-**ჩქჳ**-ნ-ე «მიჩვევა»

დასტურდება ძველ ქართულში: ვითარცა **ჩუეულ** ხიყო, ასწავებდა მათ, მრკ. 10,1 (ხანმ.); რომელნი-იგი **შეჩუეულ** იყვნეს მის თანა, ორმეოცნი გამოირჩივნა, ილარ. 211,8; იწყო გალობად მათ თანა და აღასრულეს **ჩუეულად** კანონი, ილარ. 208,37; ვითარცა **ჩუეულებაჲ** აქუნდა, ლ. 22,39 ლ. 1,9 და სხვ.

ქართულ **ჩუ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **რჩქვ-** (<***ჩქვ-** **რ**-ს განვითარების გზით) და სვანური **ჩქჳ-** (გ. კლიმოვის აზრით, სვანურში ძირი მეგრულიდან უნდა იყოს ნასესხები, იხ. Klimov 1998, 256).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჟ. დიუმეზილმა (Dumezil 1933, 88); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 37). გ. კლიმოვმა ***ჩჳე-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 219; შდრ.: Klimov 1998, 256).

***ჩჳენ-**

ქართ. **ჩუენ-** **ჩუენ**; **ჩუენ**-ი ...

მეგრ. **ჩქჲ-/ჩქი-/ჩქჲნ-/ჩქინ-** **ჩქჲ**-/**ჩქი** «ჩვენ»; **ჩქჲნ**-ი/**ჩქინ**-ი «ჩვენი»

ლაზ. **ჩქუნ-/ჩქუ-/ჩქინ-/შქუნ-/შქუ-** **ჩქუნ/ჩქუ/ჩქინ/შქუ** «ჩვენ»; **ჩქუნ**-ი /**ჩქინ**-ი/**შქუნ**-ი «ჩვენი»

სვან. **შგჳე/შგჳ-** გუ-**შგჳე**-ჲ «ჩვენი (ჩემი და მისი; ჩემი და მათი)»; ნი-**შგჳე**-ჲ «ჩვენი (ჩემი და შენი; ჩემი და თქვენ)» მი-**შგუ**/მი-**შგჳ**-ი «ჩემი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **ჩუენ** ხუესავთ, ლ. 24,21 L; ანუ არა გული **ჩუენი** განჴურვებულ ხიყო ჩუენ შორის? ლ. 24,32 L; ხოლო ჩემდა ნუ ხიყოფინ სიქადულ, გარნა ჯუარითა უფლისა **ჩუენისა** იესუ ქრისტჱსითა, გალატ. 6,14 (ხანმ.); მი-ვინმე-ვიდეს **ჩუენგანნი** საფლავად და პოვეს ეგრე, ლ. 24,24 L; დედათაცა ვიეთმე **ჩუენგანთა** დამაკჳრვეს ჩუენ, ლ. 22,22 L და სხვ.

ქართულ **ჩუენ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ჩქინ/ჩქჷნ/ჩქი/ჩქჷ** (<***ჩქჳ̂ენ**; პოზიციური შესატყვისობისათვის ქართ. **ე** : მეგრ. **ი** : ლაზ. **ი** იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128. **ჳ̂** დაიკარგა გაცვეთის შედეგად. **ჩქი/ჩქჷ** ფორმებში **ნ** დაკარგულია), ლაზური **ჩქუნ/შქუნ** (<***ჩქჳ̂ენ** ე-ს დაკარგვითა და **ჳ̂**>**უ** პროცესის შედეგად. **შქ**<**ჩქ** დეზაფრიკატიზაციით. **ჩქუნ** ფორმისაგან, ერთი მხრივ, მივიღეთ **ჩქინ უ**>**ი** პროცესის შედეგად, მეორე მხრივ, – **ჩქუ ნ**-ს დაკარგვით) და სვანური **შგჳ̂ე** (<***ჩქჳ̂ენ ჩქ**>**შგ** პროცესისა და **ნ**-ს დაკარგვის გზით. **შგჳ̂**<**შგჳ̂ე** ე-ს დაკარგვით; **შგჳ̂ი**<**შგჳ** უმლაუტით).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1847, 411; იხ. აგრეთვე Bopp 1846, 28); სვანური ექვივალენტი გამოავლინა თ. გამყრელიძემ (გამყრელიძე 1959, 41-49). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ჩჳ̂ენ-** (პირის) და ***ჩჳ̂ენ-** (კუთვნილებითი) ნაცვალსახელური ფორმები (ЭСКЯ, 219-220; Klimov 1998, 256).

***ჩიგ-**

ქართ. **ჩიგ-** გა-**ჩიგ**-ვ-ნ-ა

მეგრ. **ჩიგ- ჩიგ**-ონ-უ-ა «ჩიგვნა»; **ჩიგ**-ონ-უნ-ს «ჩიგნის»; **ჩიგ**-ონ-უ «გაჩიგნა»; **ჩიგ**-ონ-ირ-ი «გაჩიგნილი» ...

ქართულ **ჩიგ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ჩიგ-** (მეგრულში **ჩქ** კომპლექსი არ ჩამოყალიბდა ძირისეული **კ** თანხმოვნის დისიმილაციური ზეგავლენის გამო. ამ მოვლენის შესახებ მიუთითა გ. მაჭავარიანმა, იხ. გამყრელიძე 1959, 21).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 39).

***ჩიჩქ-**

ქართ. **ჩიჩქ-** **ჩიჩქ**-ნ-ა; **ჩიჩქ**-ნ-ი-ს ...

მეგრ. **ჩქიჩქ-** **ჩქიჩქონ**-უ-ა «თხრა; ჩიჩქნა; გახევა»; ვ-**ჩიჩქ**-ონ-უნ-ქ «ვთხრი; ვჩიჩქნი; ვხევ» ...

სულხან-საბას განმარტებით: «**ჩიჩქნა** ავად თხრა».

ქართულ **ჩიჩქ-** ძირს მეგრულში კანონზომიერად შეესატყვისება **ჩქიჩქ-** (<***ჩიჩქ-**; თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ***ჩიჩქუ̂ნ̯-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 220; შდრ.: Klimov 1998, 257).

***ჩიჩხ-**

ქართ. **ჩიჩხ-** **ჩიჩხ**-ინ-ი

მეგრ. **ჩხიჩხ-** **ჩხიჩხ**-აფ-ი «ჩიჩხინი»

ქართულ **ჩიჩხ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ჩხიჩხ-** (<***ჩიჩხ-**; თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***ჩიჩხუ̂-**

ქართ. **ჩიჩხვ-** **ჩიჩხვ**-ი «ნათესავი; მემკვიდრე»

მეგრ. **ჩხვიჩხ-** **ჩხვიჩხვ**-ი «ძირი; ფესვი»; მო-**ჩხვიჩხვ**-ე «მემკვიდრე; შთამომავალი»; **ჩხვინჩხვალ**-ი «დატოტვილი» ...

სვან. **ჩიჩხუ̂-** ლგ-**ჩიჩხუ̂** «განტოტვილი»

**ჩიჩხვ**-ი გვხვდება ქართული ენის ლეჩხუმურ დიალექტში.

ქართულ **ჩიჩხვ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **ჩხიჩხვ-** (<***ჩიჩხუ̂-**. თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07) და სვანური **ჩიჩხუ̂**.

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1997c, 6; 1998e, 8).

***ჩლექ-/ჩლიქ-**

ქართ. **ჩლექ-/ჩლიქ-** **ჩლექ**-ა; **ჩლიქ**-ინ-ი ...

მეგრ. **ჩირქ-** **ჩირქ**-ინ-ი «ჩლექა»

ქართულ **ჩლიქ-** ვარიანტს შეესატყვისება მეგრული **ჩირქ-**.

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია !997d, 36).

***ჩლიქ-**

ქართ. **ჩლიქ-** **ჩლიქ**-ი

მეგრ. **ჩირქ-** **ჩირქ**-ი «ჩლიქი»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ჩლიქი** ფერჴგანპებულის ფრჩხილი».

ქართული **ჩლიქ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **ჩირქ-** (<***ჩრიქ-** მეტათეზისის გზით. მეგრულში **ჩქ** კომპლექსი არ ჩამოყალიბდა ძირისეული **ქ** თანხმოვნის დისიმილაციური ზეგავლენის გამო. ამ მოვლენის შესახებ მიუთითა გ. მაჭავარიანმა, იხ. გამყრელიძე 1959, 21).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***ჩოქ-**

ქართ. **ჩოქ-** **ჩოქ**-ვ-ა; და-**ჩოქ**-ებ-ა ...

სვან. **ჩქჷ-** ლი-**ჩქჷ**-ეჷ «დაჩოქება»; ხ-ო-**ჩქჷ**-ეჷ-ი «უჩოქებს»; ეს-**ჩოქჷ**-ე «დაიჩოქა» ...

შესაძლოა, ქართულ **ჩოქ-** ძირს შეესატყვისებოდეს სვანური **ჩოქ-**/**ჩქჷ-** (არ გამოირიცხება ამ ძირის ნასესხობა სვანურში).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 35).

***ჩუმ-**

ქართ. **ჩუმ-** გა-**ჩუმ**-ებ-ა; გა-**ჩუმ**-დ-ა ...

სვან. **ჩქჷიმ-** **ჩქჷიმ** «ჩუმი; მშვიდი»

ქართულ **ჩუმ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **ჩქჷიმ**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 37). ჰ. ფენრიხის აზრით, იგივე ძირი თავს იჩენს ლეჩხუმის ტოპონიმიაში, ოღონდ არაა ნათელი, სვანურია თუ მეგრული; Fähnrich 1998b, 108).

***ჩქალ-**

ქართ. **ჩქლ-** **ჩქლ**-ეთ-ა

მეგრ. **ჩქოლ-** **ჩქოლ**-უ-ა «დაგლეჯა; დამტვრევა; დარტყმა»; **ჩქოლ**-ირ-ი «დამტვრეული» ...

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ჩქლეთა** დაწყლულება ჴორცთა».

ქართულ **ჩქლ-** (<***ჩქალ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჩქოლ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987).

***ჩქეფ-**

ქართ. **ჩქეფ- ჩქეფ**-ი; მო-**ჩქეფ**-ს; მ-**ჩქეფ**-არ-ე ...

სვან. **ჩქფ-** ლი-**ჩქფ**-ჷნ-ე «ჩქეფა»

დასტურდება ძველ ქართულში: სახედ მძაფრისა წჳმისა საშინელ-ებით **მჩქეფროჲს** აღრეული წუნწუბასა თანა, დიდი სჯ. 555,7.

ქართულ **ჩქეფ-** ძირს შეესატყვისება სვანური **ჩქფ-** (<***ჩქეფ-**. სხვა-გვარი დაკავშირება იხ. აბაშია 1997d, 36; Klimov 1998, 258).

***ჩქუ̂ეფ-**

ქართ. **ჩქუეფ- ჩქუეფ**-ა/**ჩქუეფ**-ებ-ა «მიწყდომა»; მ-**ჩქუეფ-რ** «უეცრად»

მეგრ. **ჩქვაფ- ჩქვაფ**-უ-ა «ხეთქვა; ჯახება; გარტყმა»; **ჩქვაფ**-უნ-ს «ხეთქავს; არტყამს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: რომელსა თანა დამკჳდრებულ არს შიში ღმრთისაჲ, არა **ჩქუეფნ** იგი გულისსიტყუთა აქა და იქი და არცა იცვალებინ ადგილითი ადგილად, მამ. სწავლ. 234,13-14; მართლ ღაღა-დებს წინაწარმეტყუელი და იტყჳს, ვითარმედ: **ეჩქუეფებოდიან**, ვითარცა ბრმანი კლდეთა თანა, უდაბნ. მრავალთ. 107v; ღლისი რად არა შემიპყართ, და ბნელსა **ეჩქუეფებით**? Ath.-11 84v; შეემთხჳოს საქმჱ **მჩქუეფრ**, H-341 552 და სხვ.

ქართული **ჩქუეფ-** ძირის შესატყვისია მეგრული **ჩქვაფ-**.

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1997b, 12; აბაშია 1997d, 36).

***ჩჩუ̂-**

ქართ. **ჩჩუ-** და-**ჩჩუ**-ა «დარბილდა»; **ჩჩუ**-ილ-ი; სი-**ჩჩ**-ო ...

მეგრ. **ჩქიჩქ-/ჩქჷჩქჷ- ჩქჷჩქჷ** «ჩვილი; ახალი; რბილი»; **ჩქიჩქ**-არ-უ-ა «დარბილება» ...

ლაზ. **ჩუჩქუ-/ჩიჩქუ-/ჩუჩკუ- ჩუჩქუ/ჩიჩქუ/ჩუჩკუ** «რბილი; ნაზი»

სვან. **ნშგუ̂-** მე-**ნშგუ̂**-ე «ჩვილი»; ლი-**ნშგუ̂**-ი «დარბილება»; ხუ̂-ი-**ნშგუ̂**-ი «ვრბილდები»; ხ-ო-მე-**ნშგუ̂**-ილ «ურბილესად» ...

დასტურდება ძველ ქართულში: გამოუცხადე ესე **ჩჩჳლთა**, მ. 11,25 (ხანმ.); რაჲსა გამოხუედით ხილვად? კაცისა, **ჩჩჳლითა** სამოსლითა შე-მოსილისა? აჰა, ესერა, რომელნი **ჩჩჳლითა** სამოსლითა შემოსილ არიან,

სახლთა შინა სამეუფოთა არიან, მ. 11,8 (ხანმ.); მუშაკნი მრავლითა შრომითა შურებიან ყამირისა **დაჩჩობად**, უდაბნ. მრავალთ. 61r; რტონი ლეღჳსანი **დაჩჩობილ** არიან, შატბ. კრებ. 319,16; ამისთჳსცა ჩუენ, საყუარელნო, წინაწარ დღეთა ამათ მყის **დაჩჩჳლითა** მით სიტყჳთა, ვითარცა პურითა, განვიზარდენით, კლარჯ. მრავალთ. 222,11-12 და სხვ.

ქართულ **ჩჩუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩქიჩქ-/ჩქჷჩქჷ-** (<***ჩჩქჳ-**; თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07), ლაზური **ჩუჩქუ-** (<***ჩჩქჳ-**) და სვანური **შგჳ-** (<***ჩქუ-**).

შეიძლება დაისვას კითხვა: ხომ არ არის ***ჩჩჳ-** რედუპლიკაციის გზით მიღებული ფუძე? თითქოს ამ მოსაზრებას უჭერს მხარს ძველი ქართულის მონაცემებიც: რაჟამს რტონი მისნი **დაჩუჩუნიან**, მ. 24,32 (ხანმ.); **დაჩუჩიან** FG.

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 61); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 242); სვანური – თ. გამყრელიძემ (გამყრელიძე 1959, 20; 42). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ჩჩჳ-** (ЭСКЯ,221), ***ჩეჩჳ-/ჩჩჳ-** (Klimov 1998, 255), ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ჩჩჳილ-** (ЭСКЯ, 221; Klimov 1998, 258).

***ჩხ-**

ქართ. **ჩხ-** **ჩხ**-ავ-ი-ს; **ჩხ**-ავ-ილ-ი; მ-**ჩხ**-ავ-ან-ა ...

სვან. **ჩხ-** ნ-ი-**ჩჷ-ჩხ**-ჷნ-ე «დაგვჩხავი»; ლǒ-გჳ-**ჩჷ-ჩხ**-ნ-ე «შემოგვჩხავლა» ...

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ჩხავილი** ერთი რამ ჴმიანობა».

შესაძლოა, ქართული **ჩხ-** ძირის შესატყვისი იყოს სვანური **ჩხ-** (**ჩჷ-ჩხ-** რედუპლიცირებული ფუძე ჩანს).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***ჩხამ-**

ქართ. **ჩხამ-** **ჩხამ**-ა

მეგრ. **ჩხომ-** **ჩხომ**-ი «თევზი»

ლაზ. **ჩხომ-** **ჩხომ**-ი «თევზი»

სვან. **ჩხუმ-**

ზემოიმერულში დასტურდება **ჩხამ-ა** «დაწინწკლული პატარა თევზი» (ძოწენიძე 1974, 459). ეს სიტყვა გამოიყენა ა. წერეთელმა: ერთმა ვინმემ აუზებში წვრილი თევზი გააჩინა: ღორჯო, **ჩხამა**, თევზნაფოტა, გველანა და კაპარჭინა» («ჩემი თავგად».).

ქართული **ჩხამ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **ჩხომ-**, ლაზური **ჩხომ-** და სვანური **ჩხუმ-** (რომელიც შემონახულია **ჩხუმიან-** გვარსახელში, ***ამ>უმ**, იხ. Gigineischwili 1990/1991 8; საფიქრებელია, ეგევე **ჩხუმ** გვქონდეს შემონახული **ლე-ჩხუმ** ტოპონიმშიც, იხ. სარჯველაძე 1999).

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება **ო-ჩხომ-ელ-ი**. კ. დანელიას ვარაუდით, იგი ზანიზმია. ეტიმოლოგიურად: «სათევზაო ნავი» (დანელია 1984, 81).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 29); ქართული ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 28); სვანური – ბ. გიგინეიშვილმა (Gigineischwili 1990/1991 8; იხ. აგრეთვე სარჯველაძე 1999).

***ჩხართჷ-**

ქართ. **ჩხართუ-** **ჩხართუ**-ი

სვან. **ჩხურუშტ-/ჩხჳრუშტ-/ჩხჳრჳშტ-/ჩხირჷიშტ-** **ჩხურუშტ/ჩხჳრუშტ/ჩხჳრჳშტ/ჩხირჷიშტ** «ჩხართვი»

**ჩხართჳ** დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში.

ქართულ **ჩხართუ-** ძირს შეესატყვისება **ჩხურუშტ/ჩხჳრუშტ/ჩხჳრჳშტ/ჩხირჷიშტ**. ამოსავალი უნდა იყოს ***ჩხარშდჷ**, რომლისგანაც მივიღეთ ამჟამად სვანურში წარმოდგენილი ვარიანტები.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1985, 28).

***ჩხებ-/ჩხიბ-**

ქართ. **ჩხიბ-** **ჩხიბ**-ვ-ა «გრძნება; ხლართვა»; მ-**ჩხიბ**-ავ-ი «გრძნეული» ...

სვან. **შხებ-/შხბ-** ლი-**შხბ**-ი «კერვა»; ხჷ-ა-**შხბ**-ი «ვკერავ»; ონ-**შხებ** «შეკერე»; მჷ-**შხბ**-ერ-ი «მკერავი»; ლჷ-**შხებ** «შეკერილი»; ნა-**შხებ** «შეკერილი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: რაჲსათჳს ჰხედავთ, ვითარცა ღმერთსა, **მჩხიბავსა** ამას, Sin.-6 137v; არა ვიდრე ხჳდე ამიერით, არცა

დასჯდე, არცა მშჳდობით იყო, ვიდრემდე არა მომცე ვეცხლი ჩემი, **მჩხიბაო** ეპიფანე, საკითხ. წიგ. II 124,34 და სხვ.

ქართულ **ჩხებ-/ჩხიბ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **შხებ-/შხიბ-** (<***ჩხებ-/ჩხიბ-**).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1960, 153).

***ჩხეკ-**

ქართ. **ჩხეკ- ჩხეკ**-ვ-ა

ლაზ. **ნჩხაკ-** ო-**ნჩხაკ**-ალ-ე «თხილის საბერტყი ჯოხი»

**ჩხეკვა-** ფუძე ქართული ენის იმერულ დიალექტში დასტურდება (ღლონტი 1975, 284).

ქართულ **ჩხეკ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ნჩხაკ-** (<***ჩხაკ- ნ**-ს განვითარების შედეგად; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 22).

***ჩხერ-**

ქართ. **ჩხერ-/ჩხარ-** მე-**ჩხერ**-ი; მე-**ჩხარ**-ი

მეგრ. **რჩხა-** მა-**რჩხა** «მეჩხერი»; **მარჩხა** წყარი «თხელი; არაღრმა წყალი»

არ დასტურდება ძველ ქართულში. სულხან-საბას ლექსიკონში გვხვდება: «**მეჩხარი** იშვიათი». **მე-ჩხერ-/მე-ჩხარ-** იმ ტიპის წარმოქმნილი ფუძე უნდა იყოს, როგორიცაა: **მე-ტეხ-**, **მე-დეგ-**, **მე-რყევ-**, **მე-თრევ-** და სხვ. (იხ. შანიძე 1953, 597).

**მე-ჩხერ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **მა-რჩხა** (<***მა-ჩხარ- რ**-ს მეტათეზისის გზით. მეგრულში **ჩქ** კომპლექსი არ ჩამოყალიბდა ძირისეული **ხ** თანხმოვნის დისიმილაციური ზეგავლენის გამო. ამ მოვლენის შესახებ მიუთითა გ. მაჭავარიანმა, იხ. გამყრელიძე 1959, 21).

ლაზურში შესატყვისი ძირი არ ჩანს (შდრ.: Климов 1973, 362).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, 586). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მერჩხე-** (Климов 1973, 362) და ***მე-რჩხ**-ე არქეტიპი (Klimov 1998, 119).

***ჩხერ-/ჩხირ-**

ქართ. **ჩხერ-/ჩხირ-** ვ-**ჩხრ**-ეკ; ვ-**ჩხრ**-იკ-ე; მ-**ჩხრ**-ეკ-ალ-ი; **ჩხირ**-ი ...
მეგრ. **ჩხირ-** **ჩხირ**-კ-ა/**ჩხირ**-კ-უ-ა «თხრა; გახევა»; ბ-**ჩხირ**-კ-ან-ქ «ვთხრი; ვხევ»; ბ-**ჩხირ**-კ-ე «გავთხარე; გავხიე» ...
ლაზ. **ჩხრ-** **ჩხრ**-აკ- ო-**ჩხრ**-აკ-უ «ჩხრეკა»

დასტურდება ძველ ქართულში: ესეაჲ უკუანაჲ ვპოვე და აქა შინა **შევჩხრიკე**, Sin.-17 1r; შემინდვეთ, წმიდანო ღმრთისანო, უცბად **ჩხრეკისათჳს**, Sin.-11 360r; დაიწერა წმიდაჲ ესე სახარებაჲ ჴელითა უცბად **მჩხრეკალისა** გაბრიელისითა, ჯრუჭ. ოთხთ. 291r; იხილა ქურივი, **ჩხირთა** მკრებალი, კლარჯ. მრავალთ. 371,33; ქურივი კრებს **ჩხირთა**, იქვე 371,42; ხედავ, **ჩხირთა** კრებს, იქვე 372,2 და სხვ.

ქართულ **ჩხრ-ეკ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ჩხრ-აკ-**. ქართულ **ჩხირ-** ალომორფს შეესატყვისება მეგრული **ჩხირ-** რომელიც წარმოდგენილია **ჩხირ-კ-** ფუძეში. მეგრული **ჩხირ-კ-** (<***ჩხრ-იკ-**) შეესატყვისება ქართულ **ჩხირ-კ-** ფუძეს. მეგრულში არსებობდა ქართული **ჩხირ-**ის კანონზომიერი შესატყვისი ***ჩხინჯ-**, რომელიც აფხაზურშია შემონახული: ა-**ჩხაჺნჩ** («ქვაბის ჩამოსაკიდებელი; ცეცხლის პირას ალმაცერად დასობილი ჭდეებიანი ჯოხი». აფხაზურის გზით ეს სიტყვა ოსურშიც შევიდა coegizoe (იხ. მაჭავარიანი 1965, 59; Абаев 1958, 297).

სვანური **ჩხარკ-**, თუ ამ მასალასთან არის კავშირში, მეგრულიდან უნდა იყოს ნასესხები (შდრ.: ЭСКЯ, 222; Klimov 1998, 259).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირეს გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 222) და გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 59). ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Климов 1973, 365). საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ჩხერ-**, ***ჩხირ-**, ***ჩხრეკ-/ჩხრიკ-/ჩხრკ-** არქეტიპები აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 222; შდრ.: Klimov 1998, 259; შდრ.: Klimov 1998, 259; 261).

***ჩხერ-/ჩხირ-**

ქართ. **ჩხერ-** **ჩხერ**-ა «წყლის ხმიანობა»; **ჩხრ**-იალ-ი ...
ლაზ. **ჩხირ-** დო-ბ-ი-**ჩხირ** «ვყვირი»; დი-**ჩხირ**-ს «ყვირის» ...

ქართული ***ჩხირ-** ვარიანტის შესატყვისი ჩანს ლაზური **ჩხირ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 36).

***ჩხჳეპ-**

ქართ. **ჩხუეპ-** **ჩხუეპ**-ა «დჭრა»; და-**ჩხუეპ**-ა «დაჭრა» ...

მეგრ. **ჩხვაპ-** **ჩხვაპ**-უ-ა/**ჩხვაპ**-ინ-ი «გარტყმა; ცემა»; **ჩხვაპ**-უნ-ს «ურტყამს; სცემს»; ქა-**ჩხვაპ**-უ «შეეჯახა; მიეხეთქა» ...

ლაზ. **ჩხაპ-** ო-**ჩხაპ**-ულ-ე «ჭინჭარი»

დასტურდება ძველ ქართულში: რომელნიმე ჰოროლითა და ისრითა **შეჩხუეპდეს** და დასჭრიდეს ჴორცთა მისთა, გობრ. 180,34. გამოვიდა ამორეველი იგი, რომელ დამკჳდრებულ იყო მთასა მას, შემთხუევად თქუენდა და წარგიქცინა თქუენ მეოტად და შეგიცუნეს თქუენ, ვითარცა ფუტკართა, **გჩხუეპდეს** თქუენ სეირითგან მიჰერმადმდე, II სჯ. 1,44 (მცხეთ.); საგუმერელითა სასიკუდინოჲთა **დაგჩხუეპოს** შენ მჴდომმან მან ძალთამან, შატბ. კრებ. 183,13-14 და სხვ.

ქართულ **ჩხუეპ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **ჩხვაპ-** და ლაზური **ჩხვაპ-** (ლაზურში ძირი შემოინახა ო-ჩხაპ-**ულ-ე** მიმღეობამ (ეტიმოლოგიურად: «მჭრელი; კბენია»)

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ბ. გიგინეიშვილმა (იხ. კარტოზია 1986, 6); მეგრული ექვივალენტი რ. აბაშიამ გამოავლინა (აბაშია 1997d, 36-37).

***ჩხჳერკ-**

ქართ. **ჩხვერკ-** **ჩხვერკ**-ი «ფიჩხი; ხმელი წნელი»

მეგრ. **ჩხვერკ-** [**ჩხვაკ-**] **ჩხვერკ**-ი «გაამხმარი წნელი»; **ჩხვაკ**-ვ-ა «ღობვა» (გურ.)

ლაზ. **ჩხვერკ-** **ჩხვერკ**-ი «ხმელი ტოტი»

**ჩხვერკ**-ი დასტურდება ქართული ენის გურულ დიალექტში.

ქართული **ჩხვერკ-** ძირის შესატყვისი ჩანს მეგრული **ჩხვერკ-** და ლაზური **ჩხვერკ-** (<***ჩხჳარკ-** უმლაუტის გზით. უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-169). როგორც ჩანს, ქართული **ჩხვერკ-** ძირის მეგრული შესატყვისი **ჩხვაკ-** (<***ჩხვარკ-** **რ**-ს დაკარგვით) შემონახულია გურულში: **გაჩხვაკვა** «უშნოდ, უვარგისი მასალით ღობვა».

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 22).

***ჩხჷლ-**

ქართ. **ჩხვლ-** **ჩხვლ**-ეტ-ა; ნა-**ჩხვლ**-ეტ-ი ...

მეგრ. **ჩხილ-** **ჩხილ**-ოტ-უ-ა «ჩხვლეტა»; **ჩხვატ**-უ-ა/**ჩხვიტ**-უ-ა «ჩხკლეტა»; დო-**ჩხვატ**-ილ-ი «დაჩხვლეტილი» ...

ქართულ **ჩხვლ-** ძირს შეესატყვისება მეგრ. **ჩხილ-**.

ქართული **ჩხვლ-ეტ-** ფუძის შესატყვისია მეგრული **ჩხვ-ატ-** (<***ჩხჷლ-ატ-** **ლ**-ს დაკარგვით). ქართული **ჩხვლ-იტ-** ვარიანტის შესატყვისია მეგრული **ჩხვ-იტ-** (<***ჩხვლ-იტ-**).

მასალა შეაპირისპირეს გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 260) და ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***ჩხიკჷ-**

ქართ. **ჩხიკუ-** **ჩხიკუ**-ი; **ჩხიკვ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ჩხიკვ-** **ჩხიკვ**-ი «ჩხიკვი»

ლაზ. **ჩხვიკ-** **ჩხვიკ**-ი «ჩხიკვი»

დასტურდება ძველ ქართულში: ესე სიტყუაჲ მსგავს არს ჟღავილსა მყუართასა და **ჩხიკუთასა**, კაცისა აგებ. 215,7-8.

ქართული **ჩხიკჷ-** ძირის შესატყვისი შესაძლოა იყოს მეგრული **ჩხიკვ-** და ლაზური **ჩხვიკ-** (<**ჩხიკვ-** მეტათეზისის შედეგად).

მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 106). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ჩხჷიკ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 222; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 394; Klimov 1998, 261).

***ჩხოტ-**

მეგრ. **ჩხოტ-** ო-**ჩხოტ**-ალ-ე «თუთის ფოთლებიდან ფოთლების გაცლა; დაყრევინება» ...

სვან. **ჩხჷტ-** ლი-**ჩხჷტ**-ი «ხეხილის ფოთლების დაპერტყვა»

მეგრული **ჩხოტ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **ჩხჷტ-** (<***ჩხოტ-**).

მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 229).

# ც

***ცა-**

ქართ. **ცა-** **ცა-ჲ**; **ც-ის-კარ-ი**; **ც-ის-კიდე-ჲ** ...

მეგრ. **ცა-** **ცა** «ცა»; **ცა-შხა/ჩა-შხა** «ხუთშაბათი»; **ცა-**ში ორტყაფუ «ცისარტყელა» ...

ლაზ. **ცა-/მცა-/ნცა-** **ცა/მცა/ნცა** «ცა»; **ცა-ჩხა/ჩა-ჩხა** «ხუთშაბათი»

სვან. **ცა̈-** **ცა-ა̈შ** «ხუთშაბათი»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **ცაჲ** და ქუეყანაჲ წარჴდენ, ხოლო სიტყუანი ჩემნი არა წარჴდენ, მ. 24,35 L; ღმერთმან აჩუენოს ყოველთა **ცისკიდეთა** ბრწყინვალებაჲ შენი, ბარუქ 5,3 O; ხარ ... **ცისკროვან** ვითარცა აღმოსავალი კერძოთა შორის, დიდი სჯ. 557,7; ესე არს სახჱ მიწისაჲ მის ... თეთრი და **ცისფერი**, ლიტ. ურთ. 58,20 და სხვ.

ძველ ქართულში **ცა-** ძირს უკავშირდება «გადასაფარებლის» მნიშვნელობა: ანუ სამღდელოჲ შესამოსელი საკურთხეველისაჲ, ანუ პერექელნი, ანუ **ცაჲ** მიიტაცონ, დიდი სჯ. 443,18.

«ამირანდარეჯანიანში» **ცა** «ჭერს» აღნიშნავს: ძოწეულნი იყვნეს კედელნი, ზედა ცა თეთრი (89).

ქართულ **ცა-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცა-**, ლაზური **ცა** (**მცა/ნცა**<**ცა** **მ**-სა და **ნ**-ს განვითარების შედეგად).

მეგრული **ჩაშხა** («ხუთშაბათი»)<***ჩაშდღა**<***ცა-შ-დღა** (ასიმილაციით. ეტიმოლოგიურად — «ცის დღე»); ლაზური **ჩაჩხა**<***ჩაშხა**<***ჩაშდღა** <***ცა-შ-დღა**.

სვანურმა **ცა-ა̈შ** ფორმამ შემოინახა ქართული **ცა-** ძირის კანონზომიერი შესატყვისი. **დეც** («ცა») სვანურში ქართულიდანაა ნასესხები (Schmidt 1962, 148; ЭСКЯ, 222; მაჭავარიანი 1965, 33).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 30). ***ცა-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 222; Klimov 1998, 261).

***ცა-**

მეგრ. **ცი-/ცჷ-** **ცი/ცჷ** «თელა»

სვან. **ცაჰ-/ცაჲ-** **ცაჰ-რა/ცაჲ-რა** «თელა»

მეგრული ცი/ცჷ (<*ცუ<*ცო) შეესატყვისება სვანურ ცა ძირს (შესაძლოა, ჰ/ჲ სვანურში განვითარებული იყოს).

მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1915a, II 837).

*ცაგ-

ლაზ. **ციგ-** მ-**ციგ**-ურ-ა «ეკლოვანი, ჩხვლეტია მცენარე»; ო-**ციგ**-უ «ჩხვლეტა; შერჭობა»; ბ-**ციგ**-უფ «ვჩხვლეტ»; მი-ო-**ციგ**-ი «ვუჩხვლიტე»; მ-ა-**ციგ**-უ «ჩამოერჭო; წამოეცვა» ...

სვან. **ცაგ-** **ცäგ** «ეკალი»; **ცაგ**-ა̈რ «ეკლიანი»

სვანური **ცაგ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს ლაზური **ციგ-** (<***ცუგ-** <***ცოგ-**). **ცაგერ-** ტოპონიმი სვანური წარმოშობისა უნდა იყოს (**ცაგ-ერ**-ი ეტიმოლოგიურად «ეკლიანი»).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

*ცალ-/ცლ-/ცილ-

ქართ. **ცალ-/ცლ-/ცილ-** მო-ვ-ა-**ცალ**-ე; ვ-ა-**ცლ**-ი; მო-**ცილ**-ებ-ა ...

სვან. **ცელ-/ცილ-** ლი-**ცელ** «ხევა»; ა-**ცილ** «დახია»; ჟი ხ-ა̈-**ცლ** «აახევს»; ხ-ო-**ცლ**-გრ-ე «უფხრეწს, უხევს (მრავალს)»; მჷ-**ცლ**-ე «დამხევი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: მათგან შიშით განეშორნენ და მსწრაფლ **განუცალონ** გზაჲ, მამ. სწავლ. 230,14.

ქართულ და სვანურ ფორმათა შეპირისპირების საფუძველზე თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა აღადგინეს ***ცელ-/ცილ-** ფუძედრეკადი ზმნა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 313).

*ცარ-/ცრ-

ქართ. **ცარ-/ცერ-/ცრ-** აღ-**ცრ**-ა; აღ-ვ-**ცარ**; გა-**ცრ**-ილ-ი; სა-**ცერ**-ი ...

მეგრ. **ცირ-** **ცირ**-უ-ა/გო-**ცირ**-უ-ა «გაცრა»; ფ-**ცირ**-გნ-ქ «ვცრი»; მა-**ცირ**-ალ-ი «მცრელი»; **ცირ**-ილ-ი «გაცრილი» ...

ლაზ. **ცორ-/ნცორ-/ცირ-/ნცირ-** ო-**ნცორ**-უ/ო-**ნცირ**-უ «ცრა»; ბ-**ცორ**-უმ «ვცრი»; ო-**ნცორ**-უ «საცერი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ესენი ოდესმე გრძნებდეს და **აღიცრეს** თითითა ღმრთისაჲთა, პარხლ. მრავალთ. 774,22-24a; ეშმაკმან გამოგითხოვნა თქუენ **აღცრად**, ვითარცა იფქლი, ლ. 22,31; ნივთიერთა ამათ საქმეთა ზრუნვითა იღელვებიან სულნი მათნი **მცრელისა** მის მიერ,

ფსევდომაკ. 240,5; შურებოდა ჴელთსაქმარსა თჳსსა — **საცერსა**, A-1105 383r და სხვ.

ქართულ **ცარ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ცირ-** (<***ცურ-**<***ცორ-**) და ლაზური **ცორ-** (**ნცორ-**/**ნცირ-** ფორმებში **ნ** განვითარებულია. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში **იხ.** ჟღენტი 1953, 92-98; **ცირ-**/**ნცირ-**<***ცურ-**<**ცორ-** **უ**>**ი** პროცესის შედეგად).

ქართული **სა-ცერ-**<***სა-ცარ-** უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ ქართულში **იხ.** სარჯველაძე 1985, 197-199).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 384). ***ცარ-**/**ცრ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის **ხ**ანისათვის ალადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 223).

***ცელ-**

ქართ. **ცელ-** **ცელ**-ი; **ცელ**-ავ-ს; **ცელ**-ვ-ა ...

მეგრ. **ცალ-** **ცალ**-უ-ა «ცელვა»; ბ-**ცალ**-ჯნ-ქ «ვცელავ»; დო-ვ-**ცალ**-ი «მოვცელე»; ნა-**ცალ**-ა «ნათიბი»; **ცალ**-ი «ცელი»; ო-**ცალ**-არ-ი «მოსათიბი»; უ-**ცალ**-უ «მოუმკელი» ...

ლაზ. **ცალ-**/**ნცალ-** ო-**ნცალ**-უ «ცელვა; ნაკუწ-ნაკუწ დაჭრა»; დო-მ-**ცალ**-ი «მოვცელე»; **ნცალ**-ერ-ი «გაცელილი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: შთავიდიან ისრაიტელნი იგი ქუეყანასა მას უცხოთესლთასა ჭედად თითოვეული მათი საქმარსა თჳსსა სალაშქროსა, საჴნისისა, მანგლისა, **ცელისა,** ცულისა, I მეფ. 13,20 O; სასყიდელი მისციან სამი სასწორი: საჴნისისათჳს, ცულისა, **ცელისა,** იქვე 13,21 O; ალვიხილენ თუალნი ჩემნი და ვიხილე, და, აჰა, ესერა, **ცელი** აღფრინვებული, ზაქ. 5,1 J და სხვ.

ქართულ **ცელ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცალ-** და ლაზური **ცალ-** (**ნცალ-**<**ცალ-** **ნ**-ს განვითარების შედეგად. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში **იხ.** ჟღენტი 1953, 92-98). მეგრულში **ცელი** ქართულიდანაა ნასესხები. მეგრულში არის **ცალ**-ი (ქართული **ცელ**-ის კანონზომიერი ფონემური შესატყვისი). მეგრულსა და ლაზურში ასევე ნასესხებია **ჩალ-** და იგი არ არის ქართული **ცელ-** ძირის შესატყვისი (შდრ.: როგავა 1960, 163).

ქართული და მეგრული ენების მასალა მ. ჯანაშვილმა შეაპირისპირა (ჯანაშვილი 1906, 24); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. შუხართმა (Schuchardt 1902b, 394). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთია-

ნობის ხანისათვის აღადგინა ***ცელ-** (სახელური) და ***ცელ-** (ზმნური) არქეტიპები (ЭСКЯ, 223).

***ცემ-**

ქართ. **ცმ-** **ცმ**-ელ-ი «ქონი»

მეგრ. **ციმ-/ცჷმ-** **ციმ-უ/ცჷმ-უ** «ცხიმი; ქონი»

ლაზ. **ციმ-** **ციმ**-უ-ლუღ-ი «ძალიან ტკბილი ღეღვი»; ლუღ-**ციმ**-უ «თეთრი ღეღვი»

სვან. **ცემ-/ცმ-** ნა-**ცმ**-უნ «ქონი; საცხი»; **ცემ**-ილ «ღორის მუცლის ქონი»; **ცჷმ**-რა «id.»

დასტურდება ძველ ქართულში: მოიღონ შესაწირავისა მისგან ცხორებისაჲსა ნაყოფად ღმრთისა **ცმელი** იგი გარდაბურვილი ქუსეტსა და ყოველი **ცმელი** მუცლისაჲ, ლევ. 3,3 O; შეცვალეს **ცმელოვანი** იგი, რომელ გამოიღეს ეგჳპტით, ყურბეულად უცომოდ, გამოსლვ. 12,39 O; **ცმელოვანებაჲ** საჭმლისაჲ განბჭობილ იყოს წმიდათა მამათა მიერ, A-689 183v,25-27b და სხვ.

ქართულ **ცმ-ელ-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ციმ-უ/ცჷმ-უ**, ლაზური **ციმ-უ** (რომელიც შემონახულია ორიოდე კომპოზიტის შემადგენლობაში. შესატყვისობისათვის ქართ. **-ელ** : მეგრ. **-უ** : ლაზ. **-უ** იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 89-90).

ქართულ **ცმ-** ძირის შესატყვისია სვანური **ცემ-/ცმ-**. სვანურის მონაცემთა საფუძველზე საერთოქართველურ ძირში აღდგება **ე** ხმოვანი.

ქართული და მეგრული ენების მონაცემები შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII 313); ლაზური და სვანური ექვივალენტები გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 225; იხ. აგრეთვე გელენიძე 1974, 133) გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***ცმ-** (ЭСКЯ, 225) და ***ცჳემ-/ცჳმ-** (Klimov 1998, 265), ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ცმელ-** (ЭСКЯ, 225) და ***ც(ჳ)მ-ელ-** (Klimov 1998, 265).

***ცეტ-**

ქართ. **ცეტ-** **ცეტ**-ა «ერთგვარი თევზი»

მეგრ. **ციტ-** **ციტ**-უ «ერთგვარი თევზი»

ქართულ **ცეტ-** ძირს შესაძლოა შეესატყვისებოდეს მეგრული **ციტ-** (**ი** ხმოვნის გამოვლენა **ტ**-ს მეზობლობით არის შეპირობებული; ამ მოვლენის შესახებ იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***ცეც-**

ქართ. **ცეც-** ა-**ცეც**-ებ-ს; და-ა-**ცეც**-ა; **ცეც**-ებ-ა ...

მეგრ. **ცაც-** **ცაც**-აფ-ი/**ცაც**-ინ-ი/**ცაც**-უ-ა/მე-**ცაც**-უ-ა «ჩუმად სვლა; სირბილი; მიპარვა»; მი-ვ-ო-**ცაც**-ან-ქ «ვეპარები»; ქჹ-მი-ვ-ო-**ცაც**-ე «მივეპარე» ...

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება **ცეცება** «ბრმის პირუტყვის სლვა».

ქართულ **ცეც-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **ცაც-**. გასათვალისწინებელია სემანტიკური სხვაობა.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1979, 179).

***ცეცქ-**

ქართ. **ცეცქ-** **ცეცქ**-ვ-ა

მეგრ. **ცქაცქ-** **ცქაცქ**-უ-ა «ცეცქვა»; **ცქაცქ**-უნ-ს «ცეცქავს»; დო-**ცქაცქ**-უ «დაცეცქა»; **ცქაცქ**-ვ-ირ-ი «დაცეცქვილი» ...

ქართულ **ცეცქ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცქაცქ-** (<***ცაცქ-**. თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 37).

***ცეხŷ-**

ქართ. **ცეხ-** **ცეხ**-ვ-ა; სა-**ცეხუ**-ელ-ი ...

მეგრ. **ცახ-** **ცახ**-უ-ა «დაფქვა»

გვხვდება ძველ ქართულში: უკუანაჲსკნელ ხჳდოდით უშიშულესნი **საცეხულისა** თავისა, იგავნი 23,31 O.

ქართულ **ცეხ-** (*<**ცეხŷ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცახ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1961, 152; შდრ.: ЭСКЯ, 228).

***ცŷ-**

ქართ. **ცŷ-** ვ-ი-**ცუ**-ამ; შთა-**ცუ**-მ-ა; აღ-**ცუ**-მ-ა «შერჭობა»; შე-**ცუ**-მ-ა «წამოცმა» ...

მეგრ. **ცუ-** გე-**ცუ**-ნ-აფ-ა «შერჭობა»; ვ-ო-**ცუ**-ნ-უ-ან-ქ «ვარჭობ»; **ცუ**-ნ-აფ-ა «დაცობა»; მო-**ცუ**-ნ-აფ-ა «ჩაცმევა»; **ცუნ**-უნ-ს «ბლანდავს; კერავს» ...

ლაზ. **ცუ-/ც-** ო-ც-ონ-უ «აცმა»; ო-ც-ონ-ს «არჭვია»; გჲ-ო-ც-ონ-ს «წამოცმული აქვს»; ფ-ც-ონ-უმ «ვაცმევ (თამბაქოს)»; დო-**ცუ**-ნ-ამ-ა «დაასობენ»; **ც**-ონ-ერ-ი «აცმული» ...

სვან. **ცჾ-** ხ-ა-**ცჾ**-ე «ჰკიდებს»; ი-**ცჾ**-ემ «ზურგზე იკიდებს»; ხ-ა̈-**ცჾ** «ჰკიდია»; ლი-**ცჾ**-ემ «ზურგზე მოკიდება»; ა-ხ-**ცჾ**-ა̈ნ «ჩამოეცვა»; ქა ხ-ო-**ცჾ**-ე «გაუყრის (ძაფს)» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **შთააცუა** საულ დავითს ჯაჭჳ და ჯაჭუსა მას ზედა იადმაგი და ჩაფხუტი სპილენძისაჲ დაადგა თავსა მისსა, I მეფ. 17,38 O; წარჰვარდა მას **შესაცუმელი** იგი მარცხენისა ფერჴისა მისისაჲ, Sin.-6 91r; შეხმოსეთ მას და **შეხაცუთ** ბეჭედი ჴელსა მისსა და ჴამლი ფერჴთა მისთა, ლ. 15,22 (ხანმ.); **აღეცუა** ფერჴსა მისსა ნაკუეთი ლერწმისაჲ, ლიმონ. 5,19 და სხვ.

ქართულ **ცუ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცუ-**, ლაზური **ცუ-** (ც<ცუ) და სვანური **ცჾ-**.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 383); სვანური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 223-226; იხ. აგრეთვე მაჭავარიანი 1965, 25; შდრ.: თოფურია 1931, §23; თოფურია 1960, 157). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***ცჾ-ამ-/ცჾ-მ-** და ***ცჾ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 223; 226; Klimov 1998, 264).

## *ცჾ-

ქართ. **ცუ-** გან-**ცუ**-ივ-ნ-ებ-ა; გარდა-მო-**ცუ**-ივ-ნ-ებ-ა; და-მო-**ცუ**-ივ-ნ-ებ-ულ-ი ...

მეგრ. **ცი-/ცჷ-** ცი-მ-ა/**ცჷ**-მ-ა «ცვენა; დაცემა»; გინო-**ცჷ**-მ-ა «id.»; გიმო-**ცჷ**-მ-ა «გამოცვენა»; ნა-**ცჷ**-მ-ა «დაცემული; დაცვენილი»...

ლაზ. **ნც-** ე-**ნც**-უ «დაცვივდა; დადნა»

დასტურდება ძველ ქართულში: წინამძღუარნი ერისა ჩემისანი **განცჳვენ** სახლთაგან საშუებელისა მათისათა, მიქია 2,9 J; გული ეტყოდა განძლებად ნაბიჭევისა მისგან, **გარდამოცჳვნებულისა** ტაბლისაგან მის მდიდრისა, ლ. 16,21 CE; **გარდმოცჳვნებულისა** D; ვარსკულავნი ზეცით **დამოცჳვნებულ** იყვნენ, მრკ. 13,25 C და სხვ.

ქართულ **ცუ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ცი-/ცჷ-** (<***ცუ-**) და ლაზური **ნც-** (<***ნცჾ-**<***ცჾ- ჾ**-ს დაკარგვისა და **ნ**-ს განვითარების შედეგად; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ცჳი-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 224; Klimov 1998, 265).

***ცჳარ-**

ქართ. **ცვარ-** **ცვარ-ცვალ**-ი «ჩქარა და კოხტად სიარული»

მეგრ. **ცორ-/ნცორ-** **ნცორ**-უ-ა «ხტომა»; მ-**ცორ**-გნ-ქ «ვხტი»; **ნცორ**-გნ-ს «ხტის» ...

ქართული ენის იმერულ დიალექტში დასტურდება **ცვარცვალ-** (მიღებულია **ცვარ-** ძირის რედუპლიკაციის შედეგად).

ქართული **ცვარ-** ძირის შესატყვისია მეგრული **ნცორ**-(<***ცჳორ-**. **ნ** განვითარდა **ც**-ს წინ. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***ცჳარ-**

ქართ. **ცუარ-/ცურ-** **ცუარ**-ი; **ცურ**-ა

მეგრ. **ცუნჯ-/ცუნდ-/სუნჯ-/სუნდ-** **ცუნჯ**-ი/**ცუნდ**-ი/**სუნჯ**-ი/**სუნდ**-ი «ცვარი»

დასტურდება ძველ ქართულში: მოგეცინ შენ უფალმან **ცუარისაგან** ცისა, შესაქმ. 27,38 O; ცანი ზეგარდამო შენდა ღრუბლით **ცუარგანრეულ**, შატბ. კრებ. 221,16; გარდამოჴდეს, ვითარცა წუიმაჲ საწმისსა ზედა, და, ვითარცა **ცუარი**, რაჲ **ცურინ** ქუეყანასა ზედა, ფსალმ. 71,6; საკჳრველი დიდებული ბაბილონს შინა საჴუმილმან აჩუენა **ცუარისა ცურევითა**, Jer.-48 15v,8-9 და სხვ.

ქართულ **ცუარ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ცუნჯ-** (<***ცჳუჯ-** <***ცჳორ-**; **ჳ**-ს გავლენით **ო**>**უ**; შემდგომ **ჳ** **უ**-ს წინ დაიკარგა; შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909а, 3-4; **ნ** **ჯ**-ს წინ განვითარდა. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98). **ცუნჯ-** ფორმამ დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციის გზით მოგვცა **ცუნდ-/სუნდ-** (იხ. როგავა 1947, 352). **სუნჯ**-ი<**ცუნჯ**-ი.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. რიაბინინმა (Riabinin 1897, 21). გ. კლიმოვმა ***ცჳარ-** არქეტიპი აღადგინა საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე (ЭСКЯ, 24; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 399; Klimov 1998, 265).

***ციდ-**

ქართ. **ციდ-** **ციდ**-ი/**ციდ**-ა

მეგრ. **ცინდ-** **ცინდ**-ა «ციდა»

ლაზ. **მციდ-** **მციდ**-ა «ციდა»

დასტურდება ძველ ქართულში: აქმნნე მას კიდენი ოქროჲსანი თხზვით გარემო და აქმნე მას გჳრგჳნი **ციდით** ერთით გარემო, გამოსლვ. 25,24 O; **ციდ** ერთ იყო მათი გძილი ბაკოდ გამოთლილი შინაგან, ეზეკ. 40,43 OJ; იყო სიზრქე ზღჳსა მის **ციდა** ერთ და ბაკონი მისნი, ვითარცა ბაკო სასუმელისა, გამოქანდაკებულ, II ნეშტ. 4,5 (მცხეთ.) და სხვ.

ქართულ **ციდ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **ცინდ-** (<**ციდ-** **ნ**-ს განვითარების შედეგად; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და ლაზური **მციდ-** (<**ციდ-**. **მ** განვითარებულია, იხ. ჩიქობავა 1938, 75).

მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 75).

***ცილ-**

ქართ. **ცილ-** **ცილ**-ა

მეგრ. **ცილ-** **ცილ**-ა «ცილა»

ლაზ. **ცილ-** **ცილ**-ა «ცილა»

სვან. **ცილ-** **ცილ** «ცილა»

შესაძლოა, ქართულ **ცილ-** ძირს შეესატყვისებოდეს მეგრული **ცილ-**, ლაზური **ცილ-** და სვანური **ცილ-**.

მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 111).

***ციმყჳ-**

მეგრ. **ციმჴვ-**/**ციმუ-**/**ცგმჴვ-**/**ცგმვ-** **ციმჴვ**-ა/**ციმუ**-ა/**ცგმჴვ**-ა/**ცგმვ**-ა «მარწყვი»

სვან. **ცინყ-** **ცინყ**-ა «მოცვი»

მეგრულ **ციმჴვ-** (**ციმუ-ცგმჴვ-**/**ცგმვ-**<**ციმჴვ-**) ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **ცინყ-** (V-C პოზიციაში **მ**>**ნ**. ამ მოვლენის შესახებ იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 128).

ქართულში შესატყვისი ძირი არ ჩანს (შდრ.: ЭСКЯ, 224; Klimov 1998, 267).

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***ცინყჳა-** (ЭСКЯ, 224) და ***ცმყჳა-** (Klimov 1998, 267).

***ცინ-**

ქართ. **ცინ-** გან-**ცინ**-ებ-ა; ი-**ცინ**-ი-ს; მო-**ცინ**-არ-ი; სა-**ცინ**-ელ-ი ...

სვან. **ცნ-/ც-** ლი-**ცნ**-ჰლ «სიცილი»; ი-**ცნ**-ჰლ «იცინის»; ხ-ა**ცნ**-ი «აცინებს; ეცინება»; ხ-ო-**ცნ**-ა «გაუცინებია»; ქად-ა-**ც**-ჷნ-ი «გააცინებს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **განიცინნა** სარა გულსა თჳსსა, შესაქმ. 18,12 O; **განცინებაჲ** მისი არასადა გჳპოვნიეს, არცა თუ ღიმილი უთქუამს მისთჳს მახარებელთაგანსა, Jer.-12 76r,4-6; ვაჲ თქუენდა, რომელნი **ხიცინით** აწ, რამეთუ ხიგლოვდეთ, ლ. 6,25 (ხანმ.); ღმერთო ჩემო, შენ გესავ, ნუ მრცხუენებინ, ნუცა **მეცინიან** მე მტერნი ჩემნი, ფსალმ. 24,2 A; **სიცილით** იქმნ უგუნური ბოროტსა, იგავნი 10,22 O და სხვ.

ქართული **ცინ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს სვანური **ცნ-** (<***ცინ-**).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***ცინც-**

ქართ. **ცინც-** **ცინც**-ლ-ავ-ს; **ცინცლ**-ვ-ა ...

სვან. **ცინც-** ლი-**ცინც**-ჷრ-ე «წაგლეჯა; წართმევა»

ქართულ **ცინც-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ცინც-**.

მასალა შეაპირისპირა და ***ცინც-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1991, 17).

***ცირ-**

ქართ. **ცირ-** მ-**ცირ**-ე; უ-მ-**ცრ**-ო-ჲს-ი; შე-მ-**ცირ**-ებ-ა ...

მეგრ. **ცირ-** **ცირ**-ა «გოგონა»

დასტურდება ძველ ქართულში: ჰასაკითა იყო **მცირე**, ლ. 19,3 (ხანმ.); მემფიბალს ესუა ძჱ ერთი **მცირეაკ** და სახელი ერქუა მას მიქა, II მეფ. 9,12 O; **მცირეაჲ** ნაწილაჲ შემინდვე, H-622 11v,11-12; მარადის სხუათა აღმატებულსა მას ბალღამსა **ამცირებნ**, A-689 242r,12-14b; მრავალთა საეპისკოპოსოთა ვხედავთ **დამცრობილად**, დიდი სჯ. 441,6 და სხვ.

ქართული **მცირე**, სავარაუდოა, **მ-** **-ე** ცირკუმფიქსით წარმოქმნილ ფუძეს წარმოადგენდეს (შდრ.: **მ-ძაღ-ე**; **მ-წარ-ე**; **მ-ლაშ-ე** და მისთ.)

ქართული **მ-ცირ-ე** ფუძის კანონზომიერი მეგრული შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **ცირ-ა**<***მ-ცირ-ა** (თავკიდურა პოზიციაში თანხმოვანთა წინ **მ**-ს დაკარგვის შესახებ იხ. გუდავა 1979, 82-84).

მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 70-73).

***ციცქ-**

ქართ. **ციცქ-** **ციცქ**-ვ-ნ-ა; **ციცქ**-ნ-ავ-ს; **ციცქ**-ნ-ა ...

მეგრ. **ცქიცქ-/ცქჷცქ-** **ცქიცქ**-ონ-უ-ა/**ცქჷცქ**-ონ-უ-ა «მცირე ჭამა; ციცქნა»; **ცქიცქ**-ონ-უნ-ს «ციცქნის»; ნა-**ცქიცქ**-ონ-ა «ნაციცქნი» ...

სულხან-საბას განმარტებით: «**ციცქნა** მცირე მონატეხი».

ქართულ **ციცქ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცქიცქ-** (<***ციცქ-**. თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07; **ცქჷცქ-** <**ცქიცქ-**).

მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 229). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ციცქჳ̂ნ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 225; შდრ.: Klimov 1998, 267).

***ცრაც-/ცრეც-/ცრიც-**

ქართ. **ცრეც-/ცრიც-** **ცრეც**-ს; გა-**ცრიც**-ა; **ცრეც**-ა; გა-**ცრეც**-ილ-ი ...

მეგრ. **ცირაც-/ცირიც-/ცირც-/ციროც-** **ცირაც**-უ-ა «ცრეცა»; ი-**ციროც**-უ-ნ «იცრიცება»; გი-**ციროც**-უ «გაიცრიცა»; **ცირც**-ონ-ილ-ი «გაცრეცილი»; გო-**ცირიც**-ელ-ი «id.» ...

ქართულ **ცრეც-** ალომორფს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ცრაც-**, ხოლო ქართული **ცრიც-** ვარიანტის შესატყვისია მეგრული **ცირიც-** (<***ცრიც-**). მეგრული **ციროც-** (<***ცროც-**) აღგვადგენინებს ***ცრაც-** ფორმას, ხოლო მეგრული **ცირც-** ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ცრ̥ც-** ვარიანტს გვავარაუდებინებს.

მასალა შეაპირისპირა ტ. გუდავამ (გუდავა 1974, 133-134).

***ცუდ-**

ქართ. **ცუდ-** **ცუდ**-ი «ტყუილ-უბრალო; ამაო»; **ცუდ**-ად-ი «id.»

მეგრ. **ცუდ-** ყვანაქ გე-**ცუდ**-უ «ყანა გაცუდდა (თესლი არ აღმოსცენდა)»

ლაზ. **მცუდ-** **მცუდ**-ი «ტყუილი; ტყუილ-უბრალო»; **მცუდ**-ელ-ა «id.»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: იგიცა გუემეს და წარავლინეს **ცუდი**, ლ. 20,11 (ხანმ.); არა **ცუდ-გიქმნიეს** მუშაკობაჲ

ჩემი, Jer.-9 194v,32-33b; შეიმზადა მახჳლი და ენება მოკლვაჲ მისი, არამედ **ცუდ-ყო** ღმერთმან განზრახვაჲ მისი, იოვ. და ეფთ. 105,2 და სხვ.

ქართული **ცუდ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **ცუდ-** და ლაზური **მცუდ-** (<**ცუდ-** მ-ს განვითარების შედეგად).

მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 241).

***ცქერ-/ცქირ-**

ქართ. **ცქერ-/ცქირ-** **ცქერ**-ა; უ-**ცქირ**-ა ...

მეგრ. **ცირქ-** **ცირქ**-ინ-ი «დაჟინებით ყურება»; უ-**ცირქ**-ინ-ან-ს «დაჟინებით უყურებს»; **ცირქ**-ალ-ი «დაჟინებით მაყურებელი» ...

შესაძლოა, ქართული **ცქირ-** ალომორფის შესატყვისი იყოს მეგრული **ცირქ-** (<***ცქირ-** მეტათეზისის შედეგად).

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1997d, 37).

***ცქჳრ-**

ქართ. **ცქვრ-** ამო-**ცქვრ**-ენ-ა «ხმლის სწრაფად ამოღება (ამოძრობა)»

მეგრ. **ცქვ-** **ცქვირ**-ინ-ი (ცუჯიში) «ცქვეტა (ყურისა)»; ი-**ცქვირ**-ინ-ან-ს «ცქვეტს» ...

ქართულ **ცქვერ-** ძირს შეიძლება შეესატყვისებოდეს მეგრული **ცქვირ-** (არ არის ნათელი ხმოვანთა მიმართების საკითხი).

მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 267; შდრ.: Sardschweladse 1987, 22).

***ცხ-**

ქართ. **ცხ-** სა-**ცხ**-ინ-ვ-ელ-ი

მეგრ. **რცხ-** **რცხ**-ონ-უ-ა «ვარცხნა»; ვ-**რცხ**-ონ-ჯ-ნ-ქ თუმას «ვვარცხნი თმას»; გო-ვ-**რცხ**-ონ-ი «დავვარცხნე»; ვ-ო-**რცხ**-ონ-უ-ქ «ვივარცხნები» ...

ლაზ. **ცხ-** ო-**ცხ**-ონ-უ «ვარცხნა»; **ცხ**-ონ-უმ-ს «ვარცხნის»; **ცხ**-ონ-უ «დავარცხნა» ...

სვან. **ცხ-** ლი-**ცხ**-ენ-ე «ვარცხნა»; ი-**ცხ**-ენ-ӓლ «ივარცხნის; ივარცხნება»; ი-**ცხ**-ენ-ალ «ივარცხნიდა»; ლა-**ცხ**-ნ-ირ «სავარცხალი»; ლӓ-**ცხ**-ენ-ირ «id.» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მოუღოს ღმერთმან დიდებაჲ სამოსლისა მათისაჲ და სამკაული მათი და განსათხზველნი მათნი და საკუ-

ხები და ფარღულები, და **საცხინველები** და სამკაული პირისა მათისაჲ, ესაია 3,18-19 J.

ილია აბულაძის განმარტებით, **საცხინველ-ი** არის «მთვარის მსგავსი სამკაული» (აბულაძე 1973, 379). ვფიქრობთ, **საცხინველ-** მიმღეობას უნდა წარმოადგენდეს. ამოსავალი ჩანს ***ცხინ-ავ-ს** პირიანი ზმნა. **ცხინ-** ფორმის მიხედვით ქართულში შეიძლება ***ცხენ-** ფუძის აღდგენა (შდრ.: **აღ-ა-დგ-ინ-ა : აღ-დგ-ენ-ა; ა-წვ-ენ-ს : და-ა-წვ-ინ-ა** და სხვ.). სავარაუდოა, ***ცხ-ენ-/ცხ-ინ-** ფუძეს ჰქონდა «ვარცხნის» მნიშვნელობა.

ქართულ **ცხ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **რცხ-** (<***ცხ- რ**-ს განვითარების შედეგად), ლაზური **ცხ-** და სვანური **ცხ-** (**ცხ-ენ-** ფუძე ქართული ***ცხ-ენ-** ფუძის შესატყვისი უნდა იყოს).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 81); ქართული და სვანური ექვივალენტები გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***ცხემლ-**

ქართ. **ცხემლ-** **ცხემლ**-ა
მეგრ. **ცხემურ-/ცხიმურ-** **ცხემურ**-ი/**ცხიმურ**-ი «ცხემლა»
ლაზ. **ცხემურ-/მცხემბრ-** **ცხემურ**-ი/**მცხემბრ**-ი «ცხემლა»
სვან. **ცხუმ-/ცხგ̂მ-/ცხ̂უიმ-** **ცხუმ/ცხგ̂მ/ცხ̂უიმ** «ცხემლა»

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება **ქრცხებული** «შავი რცხილა».

ქართულ **ცხემლ-** (<***ცხემლ̥-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ცხემურ-/ცხიმურ-**, ლაზური **ცხემურ-** (არ არის ნათელი შეფარდება ქართ. **ე** : მეგრ. **ე/ი** : ლაზ. **ი**, იხ. ЭСКЯ, 200; შესატყვისობისათვის საერთოქართველური ***ლ̥** : ქართ. **ლ** : მეგრ. **ურ** : ლაზ. **ურ** იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 82-83; **მცხებრ-<ცხემურ-**) და სვანური **ცხუმ** (<***ცხემლ̥**; ***ლ̥**-ს აუსლაუტში მოკვეცის შესახებ იხ. გამყრელიძე; მაჭავარიანი 1965, 82; **ე>უ მ**-ს ზეგავლენით; შდრ.: ქართ. **თხემ** : სვან. **თხ̂უმ**; ქართ. **ტეფ** : სვან. **ტუფ** და სხვ. **ცხგ̂მ<ცხუმ**). სვანური **ცხ̇უმ** გვაქვს ტოპონიმებში: **ცხუმა̈რ, ცხუმ**-ი (ამის შესახებ მიუთითა მ. ქალდანმა, იხ. გ. მელიქიშვილი 1965, 65-66).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1915a, 822); ლაზური და სვანური ექვივალენტები გამოავლინა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ქრ̥ცხემლ̥-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 200)

***ცხენ-**

ქართ. **ცხენ-** **ცხენ**-ი

მეგრ. **ცხენ-** **ცხენ**-ი «ცხენი»

ლაზ. **ცხენ-** **ცხენ**-ი «ცხენი»

დასტურდება ძველ ქართულში: გულსმოდგინე ხიქმნენით უფლისა მიმართ ადგილით თჳსით ოქროჲთა და ვეცხლითა და ნიჭითა, **ცხენებითა** და საცხოვრითა, I ეზრა 2,6 (ხანმ.); **ცხენთა** არღარა აღვსხდეთ, ოსე 14,4 O; და წარმოჰმართა სადიასპანოჲთა ცხენითა მონაჲ თჳსი, შუშ. 2,5 და სხვ

ქართულ **ცხენ-** ძირს შეიძლება შეესატყვისებოდეს მეგრული **ცხენ-** და ლაზური **ცხენ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავლად შეიძლება მივიჩნიოთ ***ცხან-**. ***ცხან->ცხენ-** უმლაუტის გზით; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-169).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 79); ლაზური მასალა მოიხმო ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1993, 94-94).

***ცხჳეკ-**

მეგრ. **ცხვეკ-** **ცხვეკ**-ი «ფიჩხი»

ლაზ. **ცხიკ-** **ცხიკ**-ი «ფიჩხი»

სვან **ცხეკ-** **ცხეკ** «ტყე»

სვანური **ცხეკ-** (<***ცხჳეკ-**) ძირის შესატყვისი ჩანს მეგრული **ცხვეკ-** (<***ცხჳაკ-** უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-169) და ლაზური **ცხიკ-** (ლაზურის ვოკალიზმი ასახსნელია).

მეგრული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1911-1914, 372); ლაზური მასალა მოიხმო და საერთო-ქართველური ფუძე-ენისათვის ***ცხეკ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 226; Klimov 1998, 268).

***ცხირ-**

ქართ. **ცხრ-** **ცხრ**-ილ-ი; ნა-**ცხრ**-ენ-ი «ნარჩევი»

სვან. **ცხირ-/ცხრ-** ლი-**ცხრ**-ე «გაგება; გარჩევა; გარკვევა»; ათ-**ცხირ**-ე «გაიგე»; ხ-ო-**ცხრ**-ე «ურკვევს; ურჩევს»; ჩოთ-**ცხირ**-ე «აუხსნა; გაარკვია»; ჩჳ̄ად-**ცხირ**-ე-ხ «გაარკვიეს»; მე-**ცხრ**-ე «გამგები»;

ლგ-**ცხირ** «გაგებული»; ლგ-**ცხირ**-დ «გარკვევით»; ლე-**ცხრ**-ე «გასარკვევი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ყრასა **ცხრილისასა** დაშთის **ნა-ცხრენი**, ისუ ზირ. 27,4 O; სხუაჲ არს კაცი, რომელი **ცხრილავნ ცხრილითა** მით იფქლსა, ფსევდომაკ. 240,13.

**ცხრ-ილ**, ისე როგორც **ნა-ცხრ-ენ-** (შდრ.: **ნა-თხზ-ენ-**) მიმღეობას უნდა წარმოადგენს. თავდაპირველი პირიანი ზმნა არ შემონახულა. დასტურდება **ცხრილ**-ისაგან ნაწარმოები პირიანი ფორმა: სხუაჲ არს კაცი, რომელი **ცხრილავნ** ცხრილითა მით იფქლსა, ფსევდომაკ. 240,13.

ქართული **ცხრ-** ძირის შესატყვისია სვანური **ცხირ-/ცხრ-**. მნიშვნელობის სხვაობა ძნელად ასახსნელი არ არის.

მასალა შეპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987). არქეტიპში **ი** ხმოვნის აღდგენა სათუოა. უფრო მოსალოდნელია **ა**, ან **ე**.

# ც

*ც-

ქართ. **ც-** **ც**-ემ-ა «დარტყმა; მიცემა; კბენა; დაჯახება»; მი-ვ-ს-**ც**-ემ; მო-მ-**ც**-ემ-ს; მი-ვ-ე-**ც**; მო-მ-**ც**-ა; მი-**ც**-ემ-ა; მი-**ც**-ემ-ულ-ი; ს-**ც**-ა «დაარტყა»; მ-**ც**-ა «დამარტყა»; და-ს-**ც**-ა «დაარტყა»; მ-**ც**-ემ-ელ-ი; ნა-**ც**-ემ-ი ...

მეგრ. **ჩ-** **ჩ**-ამ-ა «მიცემა; ჭმევა»; ბ-**ჩ**-ან-ქ «ვაძლევ; ვაჭმევ»; ქო-ბ-**ჩ**-ი «მივეცი»; ქი-მ-ე-**ჩ**-ი «მიეცი»; ქო-მ-უ-**ჩ**-ი «მომეცი»; გი-მო-**ჩ**-ამ-ა «გაყიდვა; მიცემა»; გი-ნო-**ჩ**-ამ-ა «გადაცემა»; **ჩ**-ამ-ინ-ი «კბენა»; მა-**ჩ**-ამ-ინჯ-ე «კბენია» ...

ლაზ. **ჩ-**. ო-**ჩ**-ამ-უ «ჭმევა; გაძღება»; მე-**ჩ**-ამ-უ «მიცემა»; გჲარი ფ-**ჩ**-ამ «ვაჭმევ»; გა-მო-**ჩ**-ამ-უ «გაყიდვა»; გე-**ჩ**-ამ-უ «დარტყმა»; გე-ბ-**ჩ**-აფ «ვარტყამ»; გე-ბ-**ჩ**-ი «დავარტყი»; გა-მა-**ჩ**-ონ-ი «გასაყიდი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: რომელმან განხუტეოს ცოლი თჳსი, **ხეცინ** მას განსატევებელი წიგნი, მ. 5,31 (ხანმ.); მოიღეს ლერწამი და **ხცემდეს** თავსა მისსა, მ. 27,30 (ხანმ.); ამანვე სულმან წმიდამან **მოსცა** პავლეს მელეტეს ჭალაკსა, რაჲთა არა ევნოს, რაჟამს-იგი იქედნემან **სცა**, კლარჯ. მრავალთ. 334,15-16; გარდამოჴდა წჳმაჲ და **წარმოხეცნეს**

მდინარენი და ქროდეს ქარნი და **ხეცნეს** სახლსა მას, მ. 7,25 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ ც- (<*ც-) ძირს შეესატყვისება მეგრული ჩ- და ლაზური ჩ-.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 369-370). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა *ც- და *ც-ემ- არქეტიპები (ЭСКЯ, 227; Klimov 1998, 269; 270).

***ც-**

ქართ. **ც-** ხ-უ-ც-ე-ჲს-ი

მეგრ. **ჩ-/ნჩ-** უ-**ჩ**-ა-შ-ი/უ-**ნჩ**-ა-შ-ი «უფროსი»

ლაზ. **ნჩ-** უ-**ნჩ**-ა-შ-ი «უფროსი»

სვან. **შ-** ხ-ო-**შ**-ა «დიდი»

დასტურდება ძველ ქართულში: უკუეთუ იყოს შენსა **უხუცე**, ანუ თუ მოჰასაკე, A-1105 362v; ხიყო ძჲ იგი მისი **უხუცესი** ველსა გარე, ლ. 15,25 (ხანმ.); ზრახვა-ყვეს მღდელთმოძღუართა და **ხუცესთა** ერისათა, მ. 27,1; ეპყრა მათ მიცემული იგი მოძღურებაჲ **ხუცესთაჲ**, მრკ. 7,3 და სხვ.

**ხუცეს-** სიტყვამ ქართულში მიიღო «მღვდლის» (ზოგადად: «სასულიერო პირის») მნიშვნელობა: მეცა, **ხუცესი** დედოფლისა შუშანიკისი, თანავჰყვანდი ეპისკოპოსსა მას, შუშ. 3,3-4; **ხუცეს**, მიუძღუანოა სამკაული ესე მისი? იქვე 7,27; ხვალისა დღე ვითარ აღდგა პიტიახში, გჳწოდა ჩუენ, **ხუცესთა**, და მივედით, შუშ. 4,12-13 და სხვ.

ქართულ ც- (<*ც-) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჩ-** (**ნჩ-**<**ჩ- ნ**-ს განვითარების შედეგად; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98), ლაზური **ნჩ-** (<**ჩ**-) და სვანური **შ-** (<***ჩ-** დეზაფრიკატიზაციით).

ქართული, მეგრული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1911-1914, VII 360-361); ლაზური მასალა მოიხმო და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის *ც- არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 227; Klimov 1998, 269).

***ცად-**

ქართ. **ცად-** მ-ა-**ცად**-ე; და-ვ-ა-**ცად**-ე; და-**ცად**-ებ-ა «დროის მიცემა; დაგვიანება»; და-უ-**ცად**-ებ-ელ-ად ...

მეგრ. **ჩოდ-** მ-**ჩოდ**-ც «მცალია»; რ-**ჩოდ**-ც «გცალია»; ბ-**ჩოდ**-ცდ-ც «მეცალა» ...

ლაზ. **ჩოდ-** მ-ა-**ჩოდ**-ენ-ან «გვეცლება»; ა-**ჩოდ**-ინ-ეს «დააცალეს»; ო-**ჩოდ**-უ «შეწყვეტა; დასრულება»; დო-ბ-ო-**ჩოდ**-ი «დავამთავ-რე»; დ-ი-**ჩოდ**-უ «გათავდა»; დი-**ჩოდ**-ა-ს «გათავდეს; გათავ-დება»; ო-**ჩოდ**-ინ-უ «დამთავრებინება»; ვა მ-ა-**ჩოდ**-ინ-უ «ვერ დავამთავრე» ...

გვხვდება ძველ ქართულში: **ხაცადეთ** ყრმებსა მაგას მოსლვად ჩემდა, მ. 19,14 (ხანმ.); მრკ. 10,14 (ხანმ.); 10,14 V; **ხაცადე** თუ ბაგითა შენითა უკეთურებისა სიტყუად, ხანმ. მრავალთ. 10r,1-3a; უნდა მათ, რაჲთამცა გულისხმა-ყვეს, ვითარმედ: რაჲმე არს **დაცადებაჲ** ესე? სინ. მრავალთ. 80,13; **დაცადებასა** მას ნათლის-ცემისასა ჰხედვიდეს, იქვე 80,22 და სხვ.

ქართულ **ცად-** (<***ცად-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მე-გრული **ჩოდ-** და ლაზური **ჩოდ-**.

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 377-378); ქართული ექვივალენტი გამოავლინა და ***ცად-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 227; შდრ.: Klimov 1998, 269).

***ცაჳ-/ცჳ-**

ქართ. **ცავ-/ცევ-/ცვ-** ვ-**ცავ**; და-ვ-ი-**ცევ**; და-**ცვ**-ა; მ-**ცვ**-ელ-ი ...

მეგრ. **ჩუ-/ჩვ-** **ჩუ**-ალ-ა «შენახვა; გაფრთხილება»; ბ-**ჩვ**-ან-ქ/ფ-**ჩვ**-ან-ქ «ვინახავ; ვუფრთხილდები»; დო-ფ-**ჩვ**-ი «შევინახე; გავუფრ-თხილდი»; მა-**ჩუ**-ლ-არ-ი «შემნახავი»; პი-**ჩვ**-ა «მარხვა»» ...

ლაზ. **ჩვ-/ჩ-** მ-**ჩ**-უმ-ელ-ს «მიცავს»; **ჩ**-უ «უდარაჯა»; ო-**ჩვ**-ალ-უ/ო-**ჩ**-უ «დაცვა»; მა-მ-**ჩვ**-ალ-ე «მცველი»; ო-**ჩ**-უმ-ალ-უ «დასაცავი; სა-დარაჯო» ...

სვან. **ჩ-** ლი-ლ-**ჩ**-ე «დაცვა»; მგ-ლ-**ჩ**-ე «დამცველი»; ხჳ-ე-ლ-**ჩ**-ა «ვი-ცავ» ...

დასტურდება ძველ ქართულში: კუალად ვმწყსიდელა ცხოვართა შენ-თა და **ვსცვიდე**, შესაქმ. 30,32 O; ერთმან მან ნაწილმან **დაიცვეს ცვაჲ** სახლისა მის სამეუფოჲსაჲ კართა თანა, IV მეფ. 11,5 O; იყვნეს იგინი **ცვულ**, II მეფ. 20,3 O; პეტრე **ცვულ** იყო საპყრობილესა მას შინა, საქმ. მოციქ. 12,5 და სხვ.

ქართულ **ცვ-** (<***ცაჳ-/ცეჳ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩუ-/ჩვ-**, ლაზური **ჩვ-/ჩ-** (მეგრული და ლაზური **პი-ჩვ-ა** <***პიჯ-იშ ჩვ-ა**; ეტიმოლოგიურად: «პირის დაცვა») და სვანური **ჩ-**

(<*ჩჾ-. სვანურში ჩ-ს შემონახვა *ჾ-ს მეზობლობითაა შეპირობებული; იხ. გამყრელიძე 1968, 10).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 372-373); სვანური ექვივალენტი გამოავლინა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა *ცჾ- (ЭСКЯ, 229) და *ცეჾ-/ცჾ- (Klimov 1998, 248).

***ცალ-**

ქართ. **ცალ-** **ცალ**-ი «მსგავსი»

სვან. **შäლ** შაქარ**შäლ** «შაქარივით»; ფექ**შäლ** «ფქვილივით» ...

ქართულ **ცალ-** (<***ცალ-**) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **შäლ** (<***ჩäლ** დეზაფრიკატიზაციის შედეგად).

მეგრულსა და ლაზურში შესატყვისი არ ჩანს (შდრ.: თოფურია 1926, 203).

მასალა შეაპირისპირა ა. შანიძემ (შანიძე 1953, 119).

***ცალ-/ცლ-**

ქართ. **ცალ-/ცლ-** მ-**ცალ**-ს; ვ-**ცლ**-ი; და-ვ-**ცალ**-ე; **ცალ**-იერ-ი ...

მეგრ. **ჩოლ-** **ჩოლ**-უ-ა/გო-**ჩოლ**-უ-ა «დაცლა»; ბ-**ჩოლ**-ან-ქ «ვცლი»; ი-**ჩოლ**-უ «იცლება»; გო-ბ-**ჩოლ**-ე «დავცალე»; მა-**ჩოლ**-არ-ი «დამაცარიელებელი»; **ჩოლ**-ამ-ა «ცლა; დროის ქონება»; მო-**ჩოლ**-ამ-ა «მოცლა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ჰრქუა მათ ფარაო: **გცალს** და **მოცალე** ხართ, გამოსლვ. 5,17 O; ვერ **სცალნ** პურის-ჭამადცა, მრკ. 3,20 C; შეიპყრეს იგი და გუემეს და წარავლინეს **ცალიერი**, მრკ. 12,3 (ხანმ.); მიიყვანეს და შთააგდეს იგი ჯურღმულსა მას, ხოლო ჯურღმული იგი **ცალიერ** იყო და წყალი არა დგა, იქვე 37,24 O; რომელსა საცხებელსა იგინი **დააცალიერებდეს**, სინ. მრავალთ. 125,25-26 და სხვ.

ქართული **ცალ-** (<***ცალ-**) ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **ჩოლ-**.

ლაზურში შესატყვისი ძირი გამოვლენილი არ არის (შდრ.: ჩიქობავა 1938, 377-378; Schmidt 1962, 148; ЭСКЯ, 227; Klimov 1998, 269).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 366; იხ. აგრეთვე ჭარაია 1918, VII). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ცალ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 227; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 406; Klimov 1998, 269).

***ცან-/ცნ-**

ქართ. **ცან-/ცნ-** ვ-**ცან** «გავიგე; შევიტყვე»; **ცნ**-ობ-ა; მე-**ცნ**-იერ-ი «მცოდნე; ნაცნობი»; **ცნ**-ობ-ილ-ი «გონიერი» ...

მეგრ. **ჩინ-** **ჩინ**-ებ-ა/**ჩინ**-ეფ-ა «ცოდნა; გაგება»; ი-ბ-**ჩინ**-ენ-ქ «ვიგებ»; ქი-ი-ბ-**ჩინ**-ი «გავიგე»; მა-**ჩინ**-ე «მცოდნე»; **ჩინ**-ებ-ულ-ი «ცნობილი»; ი-**ჩინ**-უ «იცნო» ...

ლაზ. **ჩინ-** ო-**ჩინ**-უ «ცოდნა; ცნობა»; ვ-/ბ-ი-**ჩინ**-ამ «ვიცი; ვიცნობ»; ვ-/ბ-ი-**ჩინ**-ი «ვიცანი; გავიგე»; **ჩინ**-აფ-ერ-ი «ნაცნობი»; უ-**ჩინ**-ობ-უ «უცნობი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ხესმა რაჲ მღდელთმოძღუართა მათ და ფარისეველთა იგავი ესე მისი, **ცნეს**, რამეთუ მათთჳს თქუა, მ. 21,45 (ხანმ.); თქუენდა მიცემულ არს **ცნობად** საიდუმლოჲ სასუფეველისა ცათაჲსაჲ, მ. 13,11 (ხანმ.); ხუყუარან მათ შორის შესაკრებელთა და ყურეთა ურაკპარაკთასა თავყუანის-ცემაჲ, რაჲთამცა **ხაცნობეს** კაცთა, მ. 6,5 (ხანმ.); ხიყვენით თქუენ **მეცნიერ**, ვითარცა გუელნი, და **მეცნიერ**, ვითარცა ტრედნი, მ. 10,16 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ცნ-** (<***ცან-**) ალომორფს შეესატყვისება მეგრული **ჩინ-** და ლაზური **ჩინ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 63); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 377). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ცან-** არქეტიპი (ЭСКЯ, 407; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 407; Klimov 1998, 270).

***ცარ-**

ქართ. **ცარ-** და-**ცარ**-ვ-ა «ამოგრეხა; დაგრეხილის დაშლა» ...

სვან. **ნჩრ-/ჩრ-** ლი-**ნჩრ**-ე «დაგრეხა»; ხჷ-ა-**ნჩრ**-ე «ვგრეხ»; ო-ხჷ-**ნჩირ** «დავგრიხე»; მჷ-მ-**ჩრ**-ე «მგრეხავი» ...

ქართულ **ცარ-** (<***ცარ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ნჩრ-/ჩრ-** (<***ჩარ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 28).

***ცეკ-**

ქართ. **ცეკ-** **ცეკ**-ვ-ა

მეგრ. **ჩაკ-** **ჩაკ**-ალ-ი «ფეხის ბაკუნით, ხმაურით, რხევით სიარული»; მი-**ჩაკ**-ალ-ც «ხმაურით, რხევით მიდის» ...

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ცეკვა** ფერჴის თითებით როკვა». ამავე ფუძეს უნდა უკავშირდებოდეს სულხან-საბას ლექსიკონში გამოვლენილი **ცეკვანა** «წყალზედ რომ შავნი მრავალნი ჭუანი რბიან».

ქართულ **ცეკ** - (<*__ცეკ__-) ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **ჩაკ**-.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987).

*__ცეკ__-

ქართ. **ცეკ**- **ცეკ**-ა «კალათი»

მეგრ. **ჩაკ**- **ჩაკ**-ა «კალათი»

ქართულ **ცეკ-ა** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩაკ-ა** (შესატყვისობა ქართ. **ა** : მეგრ. **ა** : ლაზ. **ა** აუსლაუტში კანონზომიერია; იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის *__ცეკა__- არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1973, 365; Klimov 1998, 270).

*__ცელ__-/__ცლ__-/__ცილ__-

ქართ. **ცე**-/**ც**-/**ცილ**- შე-ვ-ს-**ცე**-თ; **ც**-თ-ომ-ა; შე-**ც**-თ-უნ-ებ-ა; **ცილ**-ი ...

მეგრ. **ჩილ**-/**ჩირ**-/**ჩვ რ**- **ჩილ**-ათ-ა/გინო-**ჩილ**-ით-აფ-ა «აცდენა; შეცდენა; შეშლა»; ი-ბ-**ჩილ**-ით-უ-ან-ქ «ვიცდენ»; ვ-უ-**ჩილ**-ით-უ-ან-ქ «ვცდები; ვცდუნდები»; ვ-ო-**ჩირ**-თ-ვ ქ/ვ-ო-**ჩვ რ**-თ-ვ ქ «ვტოვებ; ვშორდები»; მა-**ჩილ**-ათ-აფ-არ-ი «მაცდური; მაცდუნებელი»; მო-**ჩილ**-ათ-ა «განშორება» ...

ლაზ. **ჩულ**-/**შულ**- ო-**ჩულ**-ეთ-ინ-უ/ო-**შულ**-ეთ-ინ-უ «აცდენა; გადარჩენა»; ვ-ო-**ჩულ**-ეთ-ინ-ამ «ვაცდენ; ვარჩენ»; ვ-ო-**შულ**-ეთ-ინ-ამ «id.» ...

დასტურდება ძველ ქართულში: იესუ ხრქუა მათ: **ჴცთებით**, მ. 22,29 (ხანმ.); თჳთ თავით თჳსით **ვსცთებით** და **ცთომასა** ჩუენსა სხუათა ვჰმიზეზობდით და ვაბრალობდით, მამ. სწავლ. 161,25-27; უკუეთუ თუალი შენი მარჯუენჱ **გაცთუნებდეს** შენ, მ. 5,29 (ხანმ.); შემინდევით, რამეთუ **შევსცეთ**, A-1105 366v და სხვ.

ქართული და მეგრული ენების მონაცემთა შეპირისპირების საფუძველზე თ. გამყრელიძე და გ. მაჭავარიანი მიიჩნევენ, რომ ქართულ-ზანური ფორმებისათვის არქეტიპად უნდა ვივარაუდოთ *__ცელ-თ__- და *__ცლ-ეთ__- ორმორფემიანი ფუძეები; რედუქციის საფეხურს წარმოადგენდა *__ცლ-ით__-; ნულოვან საფეხურს — *__ცლ̥-თ__- (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 195; მაჭავარიანი 1965, 66). *__ცლ-ეთ__- არქეტიპს

შეესატყვისება მეგრული **ჩილ-ათ-** და ლაზური **ჩულ-ათ-** (<***ჩლ-ათ-**); ***ცლ-ით-** საფეხურს — მეგრული **ჩილ-ით-**; ***ცლ̥თ-** ფორმას — მეგრული **ჩირთ-** და ლაზური **ჩი-თ-** (<***ჩირ-თ-**<***ჩრ̥თ-**; იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 195; მაჭავარიანი 1965, 66).

ქართული **ცე-თ-**, თ. გამყრელიძისა და გ. მაჭავარიანის აზრით, მომდინარეობს ***ცელ-თ-**ისაგან **ლ-**ს დაკარგვით, ***ცლ̥თ-** საფუძვლად დაედო **ცთ-** ფორმას (გამყრელიძე, მაჭავარიანი, 1965, 196; მაჭავარიანი 1965, 196). **ცედ-/ცდ-** ვარიანტი აშკარად მეორეულია (იხ. სარჯველაძე 1975, 78-79; შდრ.: თოფურია 1926, 304).

თ. გამყრელიძისა და გ. მაჭავარიანის მიერ ძირად მიჩნეული ***ცელ-/ცილ-** არქეტიპის რეფლექსს უნდა წარმოადგენდეს ქართული **ცილ-ი** (შდრ.: **ვაჩენ — გამოვაჩინე : ჩინი; ვცქვეტ — ვცქვიტე : ცქვიტი; ვჩხერ — ვჩხირე : ჩხირი; ვუმზერ — ვუმზირე : მზირი** და მისთ. იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 312).

***ცელ-თ-** ფუძის აღდგენას მხარს უნდა უჭერდეს იმერულში შემონახული **ცელთვა** «მოცდენა»: გადაყარე ეგ კურკები, ტყვილა **ცელთავს** ადგილს (იხ. ღლონტი 1975, 288).

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 63); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ნ. მარმა (Марр 1914, 45).

***ცენ-**

ქართ. **ცენ-** **ცენ**-დ-ებ-ი-ნ; აღმო-**ცენ**-ებ-ა; მ-**ცენ**-არ-ე ...

მეგრ. **ჩან-** **ჩან**-ა/**ჩან**-უ-ა «გაზრდა; ნაყოფის გამოღება»; **ჩან**-ს «ხარობს; იზრდება»; მიკო-**ჩან**-ს «ასხია; აბია»; მე-**ჩან**-ელ-ი «მსხმო[illegible]-არე» ...

ლაზ. **ჩან-/ნჩან-** ო-**ჩან**-უ «ცენება»; **ჩან**-ს «ხარობს; იზრდება»; გო-ფ-**ჩან**-ი «გავზარდე (გავახარე)»; ი-**ჩან**-ე-ნ «იზრდება»; ქო-**ნჩა**[illegible]-ს «ასხია» ...

სვან. **შენ-/შა̈ნ-/შნ-** ხ-ე-**შა̈ნ** «ასხია»; ქა-ი-**შნ**-ე «გამოისხამს» მა-**შა̈ნ** (ბზმ.); მა-**შენ** (ლშხ.) «ნაყოფი»; ლი-**შნ**-ე «გამოსხმა»; ლგ-**შნ**-ე «გამოსხმული» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ეკალი **ცენდებინ** ჴელსა მომთრვალეთასა, იგავნი 26,9 O; რომელი-იგი ველსა გარე **ცენებულ** ოდესმე იყო, კლარჯ. მრავალთ. 61r,1-2b; რქანი **ცენებულ** იყვნეს შუბლსა მისსა, A-129 11r,11-12b; შეჭამოს ყოველი ხჱ, **მცენარჱ** თქუენი ქუეყანასა

ზედა, გამოსლვ. 10,5 O; თესლი იგი **აღმოცენდის**, მრკ. 4,27 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ცენ-** (<***ცჷნ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩან-**, ლაზური **ჩან-** და სვანური **შენ-** (**შჷნ-**, **შნ-**<**შენ-**<***ჩენ-** დეზაფრიკატიზაციით).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 371); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ვ. თოფურიამ (თოფურია 1940, 49). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ცჷნ-** (ЭСКЯ, 228) და ***ცჷნ-/ცნ-** (Klimov 1998, 271).

***ცჷნდ-**

ქართ. **ცენდ-** **ცენდ**-არ-ი «მოჭრილი ხის გამხმარი ძირი»

[სვან.] **ჩენდ-** **ჩენდ**-არ-ი «მოჭრილი ხის გამხმარი ძირი»

**ცენდარი** გვხვდება ქართული ენის იმერულსა და ფშაურ დიალექტებში.

შეიძლება **ცენდ-** ძირის სვანური შესატყვისი იყოს **ჩენდ-** (**ჩენდ**-არ-ი), რომელიც ლეჩხუმურმა შემოინახა.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998a, 45).

***ცჷრ-**

ქართ. **ცერ-** **ცერ**-ი

მეგრ. **ჩანჯ-/ჩან-** **ჩანჯ**-ი-კით-ი/**ჩან**-ი-კით-ი/**ჩან**-კით-ი «ცერი»

სვან. **ჩერ-** **ჩერ**-შდ-ოლ (ბზ.); **ჩერ**-შტ-ოლ (ლშხ.) «მსხლის ჯიში»

დასტურდება ძველ ქართულში: მონაგები და სიმდიდრე დაუდგრომელ არს და ეგრეთვე სიგლახაკე, არამედ ორნივე **ცერსა** ზედა დგანან გარდაქცევად, 164,27-29; დაჰლეწნა **ცერნი** მარიანოსს ებისკოპოსსა, Jer.-142 233r,5-7.

ქართულ **ცერ-** (<***ცჷრ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩანჯ-** (შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4; **ნ ჯ**-ს წინ განვითარებულია; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **ჩერ-** (შემონახულია **ჩერ**-შდ-ოლ (ბზ.); **ჩერ**-შტ-ოლ (ლშხ.) კომპოზიტში).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1937b, 143); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 25). გ. კლიმოვმა ***ცჷრ-** არქეტიპი

აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 228; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 410; Klimov 1998, 271).

## *ცჳედ-

ქართ. **ცვედ-** **ცვედ**-ან-ი

მეგრ. **ჩუთ-** **ჩუთ**-უ «ცვედანი»

ქართულ **ცვედ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ჩუთ-** (<***ჩუდ-**). სვანური **ჩუთ, ჩუთარჲ** («ცვედანი») მეგრულიდან ჩანს ნასესხები (ЭСКЯ, 229).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1926, 200). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ცჳეთ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 229).

## *ცჳეთ-/ცჳით-

ქართ. **ცუეთ-/ცუით-** **ცუეთ**-ს; წინა-და-ს-**ცუეთ**-ს; წინა-და-ს-**ცუით**-ა ...

ლაზ. **ჩით-** ო-**ჩით**-უ «ჭრა; პობა»; დიშქა ფ-**ჩით**-უფ «შეშას ვჭრი; ვაპობ»; დო-ფ-**ჩით**-ი «დავჭერი; დავაპე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: წულმან რომელმან არა **დაიცჳთოს** ჴორცი წინადაცუეთილებისა თჳსისაჲ, შესაქმ. 17,14 O; დღესა მერვესა **დასცჳთოს** ჴორცი **დაუცუეთელობისა** მისისაჲ, ლევ. 12,3 (გელ.); იოვანე **გაცუეთილმან** კუტალაჲთა ღჳნოჲ მომართუა, პარხლ. მრავალთ. 591r და სხვ.

ქართულ **ცუით-** (<***ცჳით-**) ალომორფს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ჩით-** (<***ჩჳით-**).

მასალა შეაპირისპირა და ***ცჳეთ-/ცჳით-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კარტოზიამ (კარტოზია 1986, 8)

## *ცჳეც-

ქართ. **ცუეც-** ნა-მ-**ცუეც**-ი; ნა-მ-**ცეც**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ჩაჩ-** **ჩაჩ**-უ-ა «ცეხვა»; ვ-**ჩაჩ**-ჷნ-ქ «ვცეხვავ»; დო-ვ-**ჩაჩ**-ი «დავცეხვე»

გვხვდება ძველ ქართულში: არა ... დაუტევის ... არცა თუ ერთი **ნამცუეცი**, არცა კნინი ნაბიჭევი, A-1105 308v.

**ნამცუეც**-ი მიმღეობა უნდა იყოს (შდრ.: **ნა-ტეხ**-ი, **ნა-წერ**-ი და სხვ.). პირიანი ფორმები დადასტურებული არ არის.

ქართულ **მცუეც**- (<***ცჵეც**- **მ**-ს განვითარების გზით) ფორმას მეგრულში კანონზომიერად შეესატყვისება **ჩაჩ**- (<***ჩჵაჩ**- **ჵ**-ს დაკარგვის შედეგად).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ***ცეც**-არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 228).

***ცჵილ-**

ქართ. **ცუილ**- **ცუილ**-ი; **ცვილ**-ი (ახ. ქართ.).

მეგრ. **ჩირ**- **ჩირ**-ი «ცვილი»

ლაზ. **ჩირ**-/**მჩირ**- **ჩირ**-ი/**მჩირ**-ი «ცვილი»

დასტურდება ძველ ქართულში: იქმნა გული ჩემი, ვითარცა **ცჳლი** დადნობილი შუვა მუცელსა, ფსალმ. 21,15; ვითარცა-იგი **ცჳლისმადნობელნი** და რომელნიცა სხუანი არიან მადნობელთა ჴელოვნებანი, A-684 49v (აშიაზე);დიდსა უკუე ლავრასა მისცეს ... ჯუარს-ცუმისა ხატი **ცჳლოანი** დიდი, ას დრაჰკნად ფასებული, იოვ. და ეფთ. 31,4 და სხვ.

ქართულ **ცუილ**- (<***ცჵილ**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩირ**- და ლაზური **ჩირ**- (**მჩირ**-<**ჩირ**- **მ**-ს განვითარების შედეგად).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 75); ლაზური ექვივალენტი ნ. მარმა გამოავლინა (Марр 1910, 211). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ცჵიდ**- არქეტიპი (ЭСКЯ, 229).

***ცილ-**

ქართ. **ცილ**- ა-**ცილ**-ობ-ს; მ-ა-**ცილ**-ობ-ელ-ი ...

სვან. **ნჩლ**- მვ -**ნჩლ**-ი «მომდურავი»

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ხოლო საკჳრველ ესე იყო ნეტრეულთა მათ სამწყსოთაჲ, რამეთუ არა **აცილებდეს** მწყემსთა მათ კეთილთა, ხანძთ. 280,11; ამას და ესევითარსა **იცილებოდეს**, პეტრ. და პავლ. წამ. 117,13; ყოველი სახლი ისრაჱლისაჲ **მაცილობელი** არს, ეზეკ. 3,7 OJ და სხვ.

ქართული **ცილ**- (<***ცილ**-) ძირის შესატყვისი შესაძლოა იყოს სვანური **ნჩლ**- (<***ჩილ**-; თავკიდურა **ნ** განვითარებული ჩანს).

საფიქრებელია, **ცილ**- ***ცელ**-/**ცილ**- ფუძედრეკადი ზმნის რეფლექსი იყოს.

ამ ზმნის მიმღეობა ჩანს **ცილ**- (შდრ.: **მზერ**- : **მზირ**-ი; **ცქვეტ**- : **ცქვიტ**-ი და სხვ.).

***ციქუ̂-**

ქართ. **ციქუ-/ციქ-** ვ-**ციქუ** «ვიმოციქულე»; **ციქუ**-ა «მოციქულობა; მსახურება»; მო-**ციქ**-ულ-ი; სა-**ციქუ**-ელ-ი «საჭიროება» ...

მეგრ. **ჩქუ-/ჩქვ-** **ჩქვ**-აფ-ა/**ჩქუ**-მ-ალ-ა «გაგზავნა ვისიმე»; ვ-ო-**ჩქვ**-ან-ქ «ვაგზავნი»; მიდგ-ვ-ო-**ჩქვ**-ი «გავგზავნე»; ვ-უ-**ჩქვ**-ან-ქ «ვუგზავნი»; ვ-ი-**ჩქვ**-ი «გავიგზავნე»; მო-**ჩქვ**-აფ-ილ-ი «გამოგზავნილი»; **ჩქუ**-მ-ალ-ირ-ი «გაგზავნილი» ...

ლაზ. **ჩქუ-/ჩქვ-/შქვ-/ჩქ-/შქ-** ვ-ო-**ჩქუ**-მ-ე-რ «ვაგზავნი»; ვ-ო-**ჩქვ**-ი/ვ-ო-**შქვ**-ი «გავგზავნე»; მენდ-ო-**ჩქ**-უმ-ე-ს/მენდ-ო-**ჩქ**-უმ-ერ-ს «გაგზავნის»; მენდო-**ჩქ**-უმ-ე/მენდო-**შქ**-უმ-ე «გაგზავნა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: რომლისათჳს **ვციქუ** ჯაჭჳთურთ, რაჲთა მას შინა განვცხადნე, ვითარ-იგი ღირს ჩემდა სიტყუად, ეფესელთა 6,20; მოქალაქეთა მისთა ხძულდა იგი და მიავლინეს **მოციქული** შემდგომად მისა, ლ. 19,14 (ხანმ.); მოუწოდა ყოველთა მათ ძმათა და იჯმნიდა მათგან და მიზეზი რაჲმე **საციქუელისაჲ** მოიღო მათდა და ჰრქუა, საკითხ. წიგ. II 110,16-17 და სხვ.

ქართულ **ციქუ**- (<***ციქუ̂**-) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჩქვ**- (<***ჩიქუ̂**-) და ლაზური **ჩქვ**- (<***ჩიქუ̂**-; ლაზურის სხვა ვარიანტებისათვის ამოსავალია **ჩქვ**-).

სვანურში შესატყვისი ძირი არ ჩანს (შდრ.: ჩიქობავა 1938, 379).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 379). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ცქუ̂**- არქეტიპი (ЭСКЯ, 230).

***ციც̣-**

ქართ. **ციც-** **ციც**-ი-ნათელა

ლაზ. **ჩიჩ-** **ჩიჩ**-ი «ჩრჩილი»

**ციცინათელა** დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში.

ქართულ **ციც**- (<***ციც̣**-) ძირს, რომელსაც შეიცავს **ციც-ი-ნათელა** კომპოზიტი, კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ჩიჩ**-.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 341).

*ცლემლ-

ქართ. **ცრემლ-** ცრემლ-ი; ცრემლ-ო-ა «ტირილი»

მეგრ. **ჩილამურ-** **ჩილამურ**-ი «ცრემლი»

ლაზ. **ჩელამურ-/ჩილამრ-/ჩილამბრ-/ჩილამ-** **ჩელამურ**-ე/**ჩილამრ**-ე/**ჩილამბრ**-ი/**ჩილამბრ**-ე/**ჩილამბ**-ი/**ჩილამ**-ი «ცრემლი»; **ჩელამურ**-ონ-ი «ცრემლიანი»

დასტურდება ძველ ქართულში: იწყო **ცრემლითა** დავლტობად ფერჴთა მისთა, ლ. 7,38 V; ტიროდის სული თქუენი პირისაგან გინებისაჲსა და **ცრემლოით ცრემლოოდის**, იერ. 13,17 OJ; **ცრემლოოდა** იესუ, ი. 11,35; ვითარცა ესმა ესე მისგან, **ცრემლოოდეს** ყოველნი, შუშ. 5,16 და სხვ.

ქართულ **ცრემლ-** (<***ცლემლ-** დისიმილაციისა და **ლ**>**ლ** პროცესის შედეგად) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩილამურ**- და ლაზური **ჩილამრ-** (<***ჩილამურ**-. მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ჩლამრ**-. ი ანაპტიქსური ხმოვანი ჩანს. შესატყვისობისათვის ***ლ** : ქართ. **ლ** : მეგრ. **ურ** : ლაზ. **ურ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 79-80; სირთულეს ქმნის ლაზური **ჩელამრ-** ფორმის პირველი მარცვლის **ე** ხმოვანი. ლაზურის სხვა ვარიანტები **ჩილამრ**-/**ჩელამრ**- ფორმებისაგან გამოიყვანებიან; იხ. ჩიქობავა 1938, 73).

სვანურ **ქიმ-** ძირთან სხვა ქართველური ენების მასალის დაკავშირება ფონეტიკური ხასიათის სიძნელეებს აწყდება.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 75); ლაზური ექვივალენტი ნ. მარმა გამოავლინა (Марр 1914, 34). თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინეს ***ცლემრ**- და ***ცლემლ**- არქეტიპები (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 84; იხ. აგრეთვე 112); გ. კლიმოვმა – ***ქრემლ**- (ЭСКЯ, 199).

*ცოც-

ქართ. **ცოც-** ცოც-ავ-ს; ცოც-ვ-ა; მ-ცოც-ავ-ი ...

მეგრ. **ჩოჩ-** **ჩოჩ**-უ-ა/მიდა-**ჩოჩ**-უ-ა «ცოცვა»; მიდა-**ჩოჩ**-უ «მიცოცდა» ...

ქართული **ცოც-** (<***ცოც**-) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჩოჩ-**. **ჩოჩვა**, რომელიც დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში, მეგრულიდან ჩანს ნასესხები.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ***ცოც**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 230).

***ცოცხ-**

ქართ. **ცოცხ-** **ცოცხ**-ალ-ი «ჯანმრთელი; ცოცხალი»; გან-**ცოცხ**-ლ-დ-ა ...
მეგრ. **ჩხონჩხ-** **ჩხონჩხ**-ი «ღვიძლი»

დასტურდება ძველ ქართულში: არა პოვეს გუამი იგი მისი, მოვიდეს და თქუეს, ვითარმედ ხილვაჲცა ანგელოზთაჲ იხილეს, რომელთა ხრქუეს მათ, ვითარმედ **ცოცხალ** არს იგი, ლ. 24,3 L; ყოლადვე **განვაცოცხლე** კაცი შაბათსა, ი. 7,23 (ხანმ.); **განცოცხლდა** ჴელი იგი მისი, მრკ. 3,5 C; აღდგა ქალი იგი **განცოცხლებული**, რამეთუ განვიდა მისგან არაწმიდაჲ იგი სული, უდაბნ. მრავალთ. 29r და სხვ.

ქართულ **ცოცხ-** (<***ცოცხ**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩხონჩხ-** (<***ჩოჩხ**-. თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07; **ნ** განვითარებულია **ჩ**-ს წინ. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. კორტავამ.

***ცოცხ-**

ქართ. **ცოცხ-** **ცოცხ**-ი
[მეგრ.] **ჩორჩხ-** **ჩორჩხ**-ვ-ა
სვან. **ჩეჩხ-/ჩäჩხ-** **ჩეჩხ/ჩäჩხ** «ცოცხი»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ცოცხი** მოსაგველი».

ქართულ **ცოცხ-** (<***ცოცხ**-) ფორმის შესატყვისად სვანურში გვხვდება **ჩეჩხ/ჩäჩხ** (<***ჩოჩხ**-. სვანურ ფორმათა ვოკალიზმი აიხსნება მ. ქალდანის წესით; იხ. ქალდანი 1969, 69 და შმდგ.).

მეგრული შესატყვისი, როგორც ჩანს, დაცული აქვს ზოგიერთ დასავლურ დიალექტს (აჭარული, გურული): **ჩორჩხ**-ვ-ა; **ჩორჩხ**-ავ-ს (გ. კლიმოვი; შდრ.: აბაშია 1997b, 12).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1949, 131). ***ცოცხ-** საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 230).

***ცოხ-**

ქართ. **ცოხ-** **ცოხ**-ნ-ა; ი-**ცოხ**-ნ-ი-ს; მ-**ცოხ**-ნ-ელ-ი ...
სვან. **ჩäხჷ-/ჩეხჷ-** ლი-**ჩეხჷ** «ძოვა»; ი-**ჩäხჷ** (ზსვ.) «ძოვს»; ლა-**ჩäხ** «ბალახი»

დასტურდება ძველ ქართულში: ნუ ორითა **იცოხნი**, რაჲთა არა საძულელ იქმნე, ისუ ზირ. 34,19 O; მძჳნვარებისა მისგან, რომელ მოიპოვა,

იწყო მან გამოღებად ჴელითა თჳსითა შინაგანთა ასოთა უბიწოჲსა მის მსხუერპლისათა და **ცოხნად** კბილითა, ლუკ. 392,28-30; დათრგუნვილი ჩუენ მიერ თჳსისაგან სიბოროტისა **ცოხნიელი** შეიჭამოს, Ath.-11 209v; ყოველსა საცხოვარსა, რომელსა განყოფილ იყოს ჭლაკი და ფრცხილითა ფრცხენდეს და **აღმოიცოხნიდეს საცოხნელსა**, საცხოვართა შორის ესე ჭამეთ, ლევ. 11,3 O და სხვ.

ქართული **ცოხ-** (<***ცოხ-**) ძირის შესატყვისია სვანური **ჩäხ-**/**ჩეხჷ-** (<***ჩჷეხ-**<***ჩოხ-**. სვანური ძირის ვოკალიზმი მ. ქალდანის მიერ დადგენილი კანონზომიერებით აიხსნება; იხ. ქალდანი 1969, 69 და შმდგ.).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა მ. ქალდანმა (ქალდანი 1969, 78).

***ცოლ'-**

ქართ. **ცოლ-** **ცოლ**-ი; **ცოლ**-ებ-ა; ძის-**ცოლ**-ი ...

მეგრ. **ჩილ-** **ჩილ**-ი «ცოლი»; **ჩილ**-ამ-ი «ცოლიანი»; უ-**ჩილ**-ე «უცოლო»; **ჩილ**-ობ-ა «გათხოვება»; ნო-**ჩილ**-ი «ნაცოლევი» ...

ლაზ. **ჩილ-** **ჩილ**-ი «ცოლი»; ო-**ჩილ**-უ «ცოლის შერთვა»; დო-ვ-ი-**ჩილ**-ამ «ცოლს ვირთავ»; დო-ვ-ი-**ჩილ**-ი «შევირთე ცოლი»; ო-**ჩილ**-უ-შ-ი «საცოლე (ბიჭი)»; **ჩილ**-ერ-ი «ცოლიანი»; უ-**ჩილ**-ე «უცოლო» ...

სვან. **ჩოშ-**/**ჩჷშ-** ლი-**ჩშჷ**-იელ «coire»; ა̀-**ჩჷშ**-ი (აწმყ. მხ. რ. III პ.); ჩუვ-ა-**ჩოშ** (წყვ. მხ. რ. III პ.); ნა-**ჩოშ** (წარს. დრ. ვნ. გვ. მიმღეობა) ...

დასტურდება ძველ ქართულში: ვის მათგანისა ხიყოს **ცოლ**, რამეთუ შჳდთავე მათ იგი ხესუა **ცოლად**? მრკ. 12,23 (ხანმ.); წესსაცა თჳსსა არა დაადგრა: რომელი-იგი ფილიპჱს **ცოლი** იყო და ჰეროდეს **ეცოლა**, სინ. მრავალთ. 207,18-19; არა ჯერ-არს შენდა **ცოლებაჲ** მაგისი, მ. 14,4 C; ქორწინებაჲ მონობისა უღელი არს კაცისათჳს და **ცოლიერი** კაცი მარადის ჭირსა და ურვასა შინა არს, მამ. სწავლ. 120,31-32; დედაკაცისა თანა **ქმრისცოლისა** და-ვე ნუ-ჰშჯდები რაჲთურთით, ისუ ზირ. 9,12 O; მოსრულ ვარ განყოფად კაცისა მამისაგან და ასულისა დედისაგან თჳსისა და **ძისცოლისა** დედამთილისაგან, მ. 10,35 (ხანმ.); არა ჯერ-არს შენდა, ვითარმცა **ცოლად** გესუა შენ **ძმისცოლი** შენი, მრკ. 6,18 და სხვ.

ქართული **ცოლ-** ძირის შესატყვისებია მეგრული **ჩილ-**, ლაზური **ჩილ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ჩოლ-**. ***ჩოლ-**>***ჩულ-**>**ჩილ-**) და სვანური **ჩოშ-** (რომელიც შემონა-

ხულია ზმნურსა და ნაზმნარ ფორმებში). სვანური ფუძის აუსლაუტში **შ**, ჰ. ფენრიხის ვარაუდით, საერთოქართველური ***ლ**' ფონემის შესატყვისია (Fähnrich 1998a, 22-23; შდრ.: Климов 1960, 27; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 81-82; სარჯველაძე 1969, 127-130).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 31); ქართულისა და მეგრულისა – მ. ბროსემ (Brosset 1849, 75; იხ. აგრეთვე Цагарели 1880, 8; ჭარაია 1895, XII 110; ჭარაია 1918, 425); სვანური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Климов 1960, 27). მანვე საერთოქართველური ფუძე-ენის დონისავის აღადგინა ***ცოზ₁**- არქეტიპი (ЭСКЯ, 230). ჰ. ფენრიხი ფიქრობს, რომ საერთოქართველურისათვის უნდა აღდგეს ***ცოლ**' არქეტიპი (Fähnrich 1998a, 22-23).

***ცუნ-**

ქართ. **ცუნ-** **ცუნ-ცულ**-ა «ნამცხვარი»

მეგრ. **ჩუნ-** **ჩუნ**-აფ-ა «ღომის გამზადება»; **ჩუნ**-აფ-ილ-ი «გამზადებული ღომი»

ლაზ. **ჩუნ-** **ჩუ-ჩუნ**-ა «თბილი»

**ცუნცულა** დასტურდება ქართული ენის გურულ დიალექტში.

ქართული **ცუნ**- (<***ცუნ**-) ძირის შესატყვისებია მეგრული **ჩუნ**- და ლაზური **ჩუნ**-.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა.

***ცურ-**

ქართ. **ცურ-** ვ-**ცურ**-ავ; **ცურ**-ავ-ს; **ცურ**-ვ-ა; მ-**ცურ**-ვ-ალ-ი ...

მეგრ. **ჩურ-/ნჩურ-** **ჩურ**-უ-ა/**ნჩურ**-უ-ა «ცურვა»; ბ-**ჩურ**-უნ-ქ «ვცურავ»; ბ-**ჩურ**-ი «ვიცურავე»; გო-**ნჩურ**-უ-ა «გადაცურვა»; მინო-**ნჩურ**-უ-ა/ეკო-**ნჩურ**-უ-ა «მიცურვა ხმელეთთან» ...

ლაზ. **ნჩურ-/მჩვირ-/ნჩირ-** ო-**ნჩურ**-უ/ო-**მჩვირ**-უ/ო-**ნჩირ**-უ «ცურვა»; ვ-ი-**ნჩვირ**/ვ-ი-**მჩვირ** «ვცურავ»; ბ-ი-**ნჩვირ**-ი «ვიცურე» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ძელი, რომელი **ცურავს** წყალთა ზედა, უკუეთუ მძიმესა რასმე თანაშეეკრას, დაინთქას, მამ. სწავლ. 150,24-25; ასწავლის ყრმასა წყალსა შინა **ცურვასა**, A-35 24r; ვითარცა **მცურვალები** ყოველსა წყალსა თანა, ისუ ზირ. 40,16 O; ესენი არიან პირველითგან **მცურვალე**, ექუს. დღეთ. (აბ.) 96,22 და სხვ.

ქართულ **ცურ**- (<***ცურ**-) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჩურ**- და ლაზური **ნჩურ**- (**ნჩურ**-, ისე როგორც **ნჩურ**- მიღებულია **ნ**-ს დაკარგვის

შედეგად. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98. ლაზ. **მჩვირ-/ნჩვირ-/ნჩირ-<ჩურ-**, იხ. ჩიქობავა 1938, 374).

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 63); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 373). ***ცურ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 230).

***ცურ-**

ქართ. **ცურ-** **ცურ**-ი

მეგრ. **ჩურ-** **ჩურ**-ი «vulva»

ლაზ. **ჩურ-** **ჩურ**-ი «vulva»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ცური** ძუძუსპირი». თანამედროვე ქართულში **ცური** «მეწველი საქონლის სარძევე ჯირკვლებს» აღნიშნავს (ქეგლი, VIII 670).

ქართული **ცურ-** (<***ცურ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჩურ-** და ლაზური **ჩურ-**. მეგრულსა და ლაზურში სიტყვას განსხვავებული მნიშვნელობა აქვს (შდრ.: ***ტუ-**).

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1975, 341; Fähnrich 1980a, 181).

***ცქიფ-**

ქართ. **ცქიფ-** **ცქიფ**-ი «მცენარის პატარა ტოტი»

[მეგრ.] **ჩქვიფ-** **ჩქვიფ**-ი «ხის ამონაყარი»

ქართული ენის გურულ დიალექტში დასტურდება **ცქიფ**-ი, რომლის მეგრული შესატყვისი უნდა იყოს გურულსავე დიალექტში დაცული **ჩქიფ**-ი.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987; შდრ.: Климов 1993, 136; Klimov 1998, 274).

***ცხ-**

ქართ. **ცხ-** სი-**ცხ**-ე; **ცხ**-ელ-ი; და-**ცხ**-ა; ა-**ცხ**-ობ-ს; **ცხ**-ობ-ილ-ი; **ცხ**-უნ-ებ-ა; მ-**ცხ**-ინ-ვ-არ-ებ-ა ...

მეგრ. **ჩხ-/ნჩხ-** **ჩხ**-ან-ა «სიცხე»; **ჩხ**-ან-აფ-ა/გე-**ჩხ**-ან-აფ-ა «წვა»; **ჩხ**-ე «ცხელი»; სი-**ნჩხ**-ა/-ე «სიცხე»; **ჩხ**-ან-ა «მზის სხივი; მზიანი დღე» ...

ლაზ. **ჩხ-/ნჩხ-** **ჩხ**-ვ-აფ-ა «ცხელი, თბილი (ჰაერი, ამინდი)»; **ჩხ**-ოფ-არენ «ცხელა»; ო-**ჩხ**-უნ-უ/ო-**ნჩხ**-უნ-უ «სიცხის დადგომა»; ვ-ი-**ნჩხ**-უნ-ამ «მცხელა»; ვ-ო-**ჩხ**-უნ-ამ «ვაცხელებ»; **ჩხ**-ე «ცხელი» ...

სვან. **შიხ-/შხ-** ხ̈უ-ა̈-**შხ**-ი «ვწვავ»; ი-**შხ**-ი «იწვის»; ა̈დ-**შიხ** «დაწვა»; ლი-**შხ**-ი «წვა»; **შიხ** «ნახშირი»; მე-**შხ**-ე «შავი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: გჭირდეს თქუენ იფქლისა და პურისათჳს და **აცხობდენ** ათნი დედანი თქუენგანნი პურსა ერთსა შიდა თორნესა, ლევ. 26,26 (მცხეთ.; გელ.); სახისმეტყუელმან თქუა კაკბისაჲ, ვითარმედ სხჳსა კუერცხთა **აცხობნ** და მართუენი გამოჯადნის, შატბ. კრებ. 185,13-14; ყოველნი იმრუშებდეს, ვითარცა თორნე შთაგზებული **ცხობად** სიცხესა შინა ალისაგან, შესუარულნი ცრემლითა, ვიდრემდის შეფუვეს იგი, ოსე 7,4 O; გამობრწყინდის უფროჲსი **მცხინვარებაჲ** მზისაჲ, მამ. სწავლ. 68,30-31; ხთქჳთ, ვითარმედ **სიცხჱ** ხიყოს და არნ ეგრჱთ, ლ. 12,55 (ხანმ.); დაიცვი **სიცხოჲსაგან**, II ეზრა 6,8 J; მეკეცემან რაჟამს ქმნის კეცისჭურჭელი და შედგის იგი **საცხობელსა**, საზომით შეუდვის ქუეშე მისა და არა ფრიად დაილეწოს კეცისჭური; და არცა დააკლის ალი, რაჲთა არა **უმცხუარი** დაშთეს და განირყუნეს, მამ. სწავლ. 309,33-36 და სხვ.

ქართულ **ცხ-** (<***ცხ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩხ-**, ლაზური **ჩხ-** (მეგრულსა და ლაზურში **ნჩხ-** ვარიანტები მიღებულია **ნ**-ს განვითარების შედეგად. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს გაჩენის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **შხ-**/ **შიხ-** (<***ჩხ-**).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირეს ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 55), პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII 110; 113), არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 236; 381), კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 150), გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 231-233) და სხვებმა; სვანური ექვივალენტი გამოავლინა ვ. თოფურიამ (თოფურია 1940b, 49). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ცხ-**, ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ცხე-** და ***ცხ-უნ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 231-233; შდრ.: Schmidt 1962, 150).

***ცხ-**

ქართ. **ცხ-** **ცხ**-ებ-ა; **ცხ**-ებ-ს; **ცხ**-ებ-ულ-ი ...

ლაზ. **ჩხ-**

დასტურდება ძველ ქართულში: შენ რაჟამს ხიმარხვიდე, **ხიცხე** თავსა შენსა, მ. 6,17 (ხანმ.); წარმოიძღუანა **ნელსაცხებელისა ცხებაჲ** ჴორცთა ჩემთა, მრჯ. 14,8 C; სარწმუნო არს კაცი იგი, რომელ აღადგინა ღმერთმან, **ცხებული** იგი იაკობისი, II მეფ. 23,1 O და სხვ.

ქართულ **ცხ-** (<***ცხ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ჩხ-**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ცხ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 274).

***ცხარ-**

ქართ. **ცხრ-** **ცხრ-**ა; მე-**ცხრ-**ე

მეგრ. **ჩხორ-** **ჩხორ-**ო «ცხრა»; მა-**ჩხორ-**ა «მეცხრე»

ლაზ. **ჩხორ-** **ჩხორ-**ო «ცხრა»

სვან. **ჩხარ-** **ჩხარ-**ა «ცხრა»; მე-ჲ-**ჩხრ-**ე «მეცხრე»

დასტურდება ძველ ქართულში: ბნელ იქმნა ყოველსა ქუეყანასა ვიდრე **ცხრა** ჟამადმდე, ლ. 23,44 C; იხილა მან ჩუენებით განცხადებულად ვითარ **მეცხრესა** ოდენ ჟამსა მის დღისასა, საქმ. მოციქ. 10,3; **მეცხრამეტესა** წელსა ტიბერის კაისრისა, კლარჯ. მრავალთ. 90v,19-20a და სხვ.

ქართულ **ცხრ-ა-** (<***ცხრ-ა-**) ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ჩხორ-ო-**, ლაზური **ჩხორ-ო** (ქართული **ა**-ს შესატყვისად მეგრულისა და ლაზურის ფუძის აუსლაუტში **ო**-ს გამოვლენა იმით აიხსნება, რომ ეს სიტყვა, როგორც წესი, მსაზღვრულად გამოიყენება და მას უშუალოდ მოსდევს საზღვრული). ლაზურის **ჩხოვრ-ო**<**ჩხორ-ო** (იხ. ჩიქობავა 1938, 218), როგორც ჩანს, **ოვრო** («რვა») ფორმის ანალოგიით (ЭСКЯ, 232).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 11). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ცხრა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 232; შდრ.: Schmidt 1962, 151).

***ცხ̂ირ-**

ქართ. **ცხუირ-** **ცხუირ-**ი; **ცხვირ-**ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ჩხვინდ-**/**ჩხინდ-** **ჩხვინდ-**ი/**ჩხინდ-**ი «ცხვირი»

ლაზ. **ჩხვინდ-**/**ჩხინდ-** **ჩხვინდ-**ი/**ჩხინდ-**ი «ცხვირი»; კვინჩიშ **ჩხვინდ-**ი «ნისკარტი»; უ-**ჩხინდ-**ე «უცხვირო» ...

გვხვდება ძველ ქართულში: **ცხჳრნი** შენნი და ყურნი შენნი მოგკუ-ეთნენ, ეზეკ. 23,25 O; **ცხჳრ-დაცემანი** მისნი – ელვარებს ნათელი, იობ. 41,9 (მცხეთ.); ნუ მოვალნ: კაცი ბრმაჲ და მკელობელი, გინა **ცხჳრ-მოკლე**, გინა ყურკუეთილი, ლევ. 21,18 (მცხეთ.); **ცხჳრმრუდი** და კბილმრუდი, და თმაწურილი და წჳვგრძელი, ეტლ. 4,24-25 და სხვ.

ქართულ **ცხუირ-** (<***ცხჵირ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩხვინდ-** და ლაზური **ჩხვინდ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ჩხჵიჯ-**. შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვი-თარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98; **ჩხვინჯ-**>**ჩხვინდ-** დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციის შედეგად; ამ მოვლენის შესახებ იხ. როგავა 1947, 353). მეგრული **ჩხინდ-** და ლაზუ-რი **ჩხინდ-** მიღებულია **ვ**-ს დაკარგვის გზით.

იმერული **ცხვინჯ-ა** (<**ჩხვინჯ-ა**) მეგრულიდან არის ნასესხები.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 30). ***ცხჵირ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 232).

***ცხიკ-**

ქართ. **ცხიკ-**/**ცხინკ-** და-**ცხიკ**-ებ-ა/და-**ცხინკ**-ებ-ა

მეგრ. **ჩხვინკ-** **ჩხვინკ**-აფ-ი «დაცემინება (ცხვირისა)»

ლაზ. **ჩხინკ-** ო-**ჩხინკ**-ოლ-უ «დაცემინება (ცხვირისა)»; **ჩხინკ**-ოლ-უ «დააცემინა» ...

ქართულ **ცხიკ-** (<***ცხიკ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჩხინკ-** და ლაზური **ჩხინკ-** (**ნ** ქართულ **ცხინკ-** ფორმაში, აგრეთვე მეგრულსა და ლაზურში განვითარებულია).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ცხი(ნ)კ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 276).

***ცხიმ-**

ქართ. **ცხიმ-** **ცხიმ-ი**

სვან. **ჩხიმ-** მე-**ჩხიმ** «ცხიმი; ქონი»; მე-**ჩხმ**-ჵრ «ქონიანი»

ჯერჯერობით არ არის დადასტურებული ძველი ქართულის ენის ძეგლებში. გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «ესე **ცხიმი** ზოგადი სახელი არს ყოველთა **ცხიმიანთა**».

ქართულ **ცხიმ-**(<***ცხიმ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ჩხიმ-** (**ჩხმ-**<**ჩხიმ-**).

ქართული და სვანური ენების მასალა მ. ქალდანმა შეაპირისპირა (ქალდანი 1955, 182; იხ. აგრეთვე Климов 1960, 27; ЭСКЯ, 232). ***ცხიმ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 232; Klimov 1998, 276).

***ცხოჳ-**

ქართ. **ცხოვ-** **ცხოვ**-ელ-ი; **ცხოვ**-ნ-ებ-ა «გადარჩენა»; **ცხოვ**-რ-ებ-ა; მა-**ცხოვ**-არ-ი «მხსნელი»; **ცხოვ**-არ-ი; **ცხვ**-არ-ი (ახ. ქართ.); სა-**ცხოვ**-არ-ი «საქონელი; ცხვარი» ...

მეგრ. **ჩხო-/ჩხუ-/შხ-** **ჩხო**-უ/**ჩხუ**-/**ჩხუ**-უ «ძროხა»; ო-**ჩხუ**-უ-ლ-ე «საძროხე»; **ჩხო**-ნ-აფ-ა «გადარჩენა (სულისა); გადარჩენა»; ვ-ო-**ჩხო**-ნ-უ-ან-ქ «გადავარჩენ (ვიხსნი) მას»; ვ-ო-**ჩხო**-ნ-ე «გადავარჩინე»; ვ-**ჩხო**-ნ-დ-გ-ქ «გადავრჩები»; **ჩხო**-ნ-აფ-ილ-ი «გადარჩენილი»; [ო-**ჩხარ**-ი]; **შხ**-ურ-ი «ცხვარი» ...

ლაზ. **მჩხ-/მშქ-** **მჩხ**-ურ-ი/**მშქ**-ურ-ი «ცხვარი»

დასტურდება ძველ ქართულში: **ცხოველ** არს უფალი ღმერთი ჩემი, იაკობის წინარესახარ. 86r,13-14a (ხანმ.); სხუანი **აცხოვნნა**, თავისა თჳსისისა ვერ ძალ-უც **ცხოვრებად** ქრისტესა, მრკ. 15,31 (ხანმ.); მოვიდა ძჱ კაცისაჲ **ცხოვნებად** წარწყმედულისა, მ. 18,11 C; უკუეთუ ხედგას ვისმე კაცსა ასი **ცხოვარი**, მ. 18,12 (ხანმ.); მიუგო იოსებ და ჰრქუა ფარაოს: თჳნიერ ღმრთისა ვერ მიეგოს სიტყუაჲ **მაცხოვარებასა** ფარაოჲსსა, შესაქმ. 41,16 O; სიღრმენი წყალთანი **მაცხოვნებელ** არიან თევზთა, მამ. სწავლ. 188,31; ოქროჲთა და ცეცხლითა და ნიჭითა, ცხენებითა და **საცხოვრითა** სხუათა თანა აღთქუმით შეძინებათა ტაძრისათჳს უფლისა, I ეზრა 2,6 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ცხოვ-** (<***ცხოჳ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩხო-** (<***ჩხოჳ-**).

ქართულ **ცხოვ-ელ-** (<***ცხოჳ-ელ-**) ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩხო-უ** (**ჩხუ-უ**<**ჩხო-უ**; **ჩხუ**<**ჩხუ-უ**. შესატყვისობისათვის ქართ. **-ელ** : მეგრ. **-უ** : ლაზ. -უ იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 89-90).

ქართულ **ცხოვ-არ-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **შხ-ურ-** და ლაზური **მჩხ-ურ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ჩხოჳ-ორ-**, რომლისაგან მივიღეთ ***ჩხოჳ-ურ-**>***ჩხ-ურ-**.

მეგრულში მოხდა დეზაფრიკატიზაცია. ლაზურში განვითარდა **მ**. ლაზური **მშქ-ურ-<მჩხ-ურ-**).

ქართულ **ცხოვ-ნ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჩხო-ნ-**(<***ჩხოჳ-ნ-**).

ქართული **სა-ცხოვ-არ-** ფუძის ზანური შესატყვისი უნდა ყოფილიყო ***ო-ჩხო-ორ-**. მეგრულ-ლაზურიდან ნასესხები **ვოჩხარ-** (<***ო-ჩხ-არ-**<***ო-ჩხო-ორ-**) დასტურდება სომხურში (Марр 1911-1914, VI 420).

ქართული **ცხოვ-ელ-** და მეგრული **ჩხო-უ-**/**ჩხუ-უ-**/**ჩხუ** ერთმანეთთან დააკავშირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 368); ქართული **ცხოვ-არ-**, მეგრული **შხ-ურ-** და ლაზური **მჩხ-ურ-** — ნ. მარმა (Марр 1911-1914, VI 420); ქართული **ცხო(ვ)-ნ-** და მეგრული **ჩხო-ნ-** შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 63); ქართული **სა-ცხოვ-არ-** და **ო-ჩხ-არ-** — ტ. გუდავამ (შდრ.: Марр 1911-1914, VI 420). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ცხოჳელ-**, ***ცხონ-**, ***ცხჳარ-** (ЭСКЯ, 231; 232; შდრ.: Klimov 1998, 275; 276) არქეტიპები.

***ცხრ-**

ქართ. **ცხრ-** **ცხრ**-ო «ციება»

მეგრ. **ჩხურ-** **ჩხურ**-ი/**ჩხურ**-უ «სიცივე»; ქა-გო-ო-**ჩხურ**-უ-ა ,,შეგამცივნებ» ...

ლაზ. **ჩხურ-** ჩე-**ჩხურ**-ი «ციებ-ცხელება»

გვხვდება ძველ ქართულში: გგუემოს შენ უფალმან ... სენითა სიცხისაჲთა და **ცხროთა** და წერტითა უსაზომოთა, II სჯ. 28,22 (მცხეთ.).

ძირი დასტურდება «ვისრამიანში»: გულმან ძგერა დაუწყო და, ვითა **ცხროიანი**, ათრთოლდა (268,4). სულხან-საბას განმარტებით: «**ცხრო** ცივების სენი».

ქართულ **ცხრ-**(<***ცხრ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჩხურ-** (**ჩხურ-უ**<***ჩხურ-ო**) და ლაზური **ჩხურ-** (ჩე-**ჩხურ**-ი<*ჩხე-**ჩხურ**-ი **ხ**-ს დაკარგვის შედეგად).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 236-237); ქართული ექვივალენტი გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ცხრო-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 232-233; Klimov 1998, 277).

# ძ

***ძამლ-**

ქართ. **ძამლ-** **ძამლ**-ი «ვირთაგვა»

ლაზ. **ძემურ-** **ძემურ**-ი «ვირთაგვა»

დასტურდება ძველ ქართულში: მწავ **ძამლი** მდინარისაჲ არს, შატბ. კრებ. 188,26.

ქართულ **ძამლ-** (<***ძამლ̥-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ძემურ-** (<***ძემრ̥**-<***ძომრ̥**-. შესატყვისობისათვის საერთოქართველური ***ლ̥** : ქართ. **ლ** : მეგრ. **ურ** : ლაზ. **ურ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 82-83. **ო**>**ე** უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-169).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ბ. გიგინეიშვილმა (გიგინეიშვილი 1980, 125-126; გიგინეიშვილი 1982, 122).

***ძანძ-**

ქართ. **ძანძ-** და-**ძანძ**-ვ-ა «ბევრის მოსხმა»

მეგრ. **ძონძ-** დო-**ძონძ**-უ-ა «ბევრის მოსხმა»; დო-**ძონძ**-ილ-ი «ძლიერ, უხვად მოსხმული» ...

**დაძანძვა** დასტურდება ქართული ენის გურულ დიალექტში.

ქართულ **ძანძ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ძონძ-**.

მასალა შეაპირისპია ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 225).

***ძარცჳ-**

ქართ. **ძარცუ-/ძრცუ-** **ძარცუ**-ავ-ს; **ძარცუ**-ვ-ა; მო-**ძარცუ**-ვ-ა «მოშორება; მოცლა»; მ-**ძარცუ**-ვ-ელ-ი; გან-**ძარცუ**-ვ-ა; მო-**ძრც**-ვ-ა ...

მეგრ. **რჩუ-/რჩვ-/რჩ-** **რჩუ**-ალ-ა/**რჩუ**-ვ-ალ-ა «ძარცვა»; ბ-**რჩ**-უნ-ქ «ვძარცვავ»; გო-ბ-**რჩვ**-ი «გავძარცვე»; ნა-**რჩვ**-ი «განაძარცვი»; მა-**რჩუ**-ალ-ი «მძარცველი» ...

ლაზ. **ჩვ-/ჩ-** გო-**ჩ**-უ «ძარცვა»; გო-**ჩვ**-ეს «გაძარცვეს»; ქა-გო-ფ-**ჩვ**-ა-თ «გავძარცვოთ»; გო-**ჩვ**-ერ-ი «გაძარცვული» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: რომელი ჰქადაგებ არაპარვასა, იპარავ; რომელი იტყჳ არამრუშებასა, იმრუშებ; რომელსა გძაგან კერპნი, საკურთხეველსა **სძარცუავ**, ჰრომ. 2,22 CD; უბრძანა **მოძარცუვად** საგლოელი იგი სამოსელი საკურთხეველისაგან, დან. 264,15; განჰყიდი მას, ვითარცა მისყიდული სატანაჲსდა

**მოძრცვითა** შენგან მის მადლისაჲთა, დიდი სჯ. 505,17; **განხძარცუეს** მას ქლანიდი იგი, მ. 27,31 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ძრცუ-** (<***ძარცჳ-**) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რჩუ-/რჩვ-** (<***ძრჩუ-**, შდრ.: ჩიქობავა 1938, 372. **რჩ-<რჩვ-**) და ლაზური **ჩვ-** (<**რჩვ-<*ძრჩუ-. ჩ<ჩვ-**).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 372). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ძრცჳ-** (ЭСКЯ, 235) და ***ძარცჳ-/ძრცჳ-** (Klimov 1998, 278) არქეტიპები (შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 419).

***ძაღჳ-**

ქართ. **ძაღუ-** გ-**ძაღუ**-ს «გეჯავრება»; მ-**ძაღ**-ე

მეგრ. **ძუღ-** **ძუღ**-ე «მძაღე»

სვან. **ძიღ-** მჷ-**ძიღ** «მძაღე»

სულხან-საბას განმარტებით: «**მძაღე** დამპალი ნიგოზი, გინა მომწალტო». **მ-ძაღ-ე** მიმღეობაა (შდრ.: **მ-წარ-ე**; **მ-ლაშ-ე**; **მ-ჟავ-ე** და მისთ.). ძველ ქართულში დასტურდება გ-**ძაღუ**-ს პირიანი ზმნა, რომლისგანაც არის ნაწარმოები **მ-ძაღ-ე** მიმღეობა: ისმინეთ ესე ყოველთა მთავართა მაგათ სახლისა იაკობისთა და ნეშტთა ისრაელისათა, რომელთა **გძაღუს** საშჯელი და სამართალსა გარდააქცევთ, სინ. მრავალთ. 126,1-2.

**მძაღე**<***მძაღუე** **ჳ**-ს დაკარგვით.

ქართულ ***მ-ძაღჳ-ე** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ძუღ-ე** (<***მძოღჳ-ა**. ანლაუტში **მ** დაიკარგა ტ. გუდავას დადგენილი კანონზომიერების თანახმად; იხ. გუდავა 1979, 82-82; **ო>უ** გადასვლა აიხსნება ძირის ბოლოკიდური **ჳ**-ს ზეგავლენით, რომელიც შემდგომ დაიკარგა (შდრ.: ქართ. **დათჳ-** : მეგრ. **თუნთ-<*თუნთჳ-<*თონთჳ-**; ამ მოვლენის შესახებ იხ. გუდავა 1960, 119-122. აუსლაუტში ***ა>ე** უმლაუტით აიხსნება; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-169). სვანური **მჷ-ძიღ** ფუძის დაკავშირება ამ მასალასთან სირთულეს აწყდება **ი** ხმოვნის გამო.

ქართული **მძაღე** და სვანური **მჷ-ძიღ** ფუძეები შეაპირისპირა გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 25); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Климов 1973, 363). განსახილველ მასალას ძველი ქართულის **ძაღჳ-** ძირი დაუმატა ზ. სარჯველაძემ. გ. კლიმოვმა საერ-

თოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა ***მძალე-** არქეტიპი (Климов 1973, 363; Klimov 1998, 130).

***ძაცხ̂უ-**

ქართ. **ცაცხუ- ცაცხუ**-ი; **ცაცხვ**-ი (ახ. ქართ.)

[მეგრ.] **ცუცხვ- ცუცხვ**-ათ-ი (ტოპონიმი)

ლაზ. **დუცხ- დუცხუ** «ცაცხვი»

სვან. **ზესხ- ზესხ**-რა «ცაცხვი»

დასტურდება ძველ ქართულში: ძელი იგი საროჲ, გინა თუ **ცაცხჳ**, მუხაჲ ანუ თელაჲ, ესაია 44,14 J.

ქართულ **ცაცხუ-** (<***ძაცხ̂უ-**) ფორმას შეესატყვისება ლაზური **დუცხუ-** (<***ძუცხუ-** რეგრესული დეზაფრიკატიზაციის შედეგად; იხ. გუდავა 1964a, 498; <***ძოცხუ-**, იხ. გუდავა 1960, 122) და სვანური **ზესხ-** (<***ძეცხ̂უ-**<***ძაცხ̂უ-** სპირანტიზაციისა და ა>ე გადასვლის შედეგად; იხ. გუდავა 1964a, 499). სვანური ძირი არის შემონახული ლეჩხუმურ **ზესხვ-იშ-** ტოპონიმში (იხ. ЭСКЯ, 234).

მეგრული ექვივალენტი დაცულია **ცუცხვათ-** (<***ცუცხვ**-<**ცოცხ̂უ**) ტოპონიმში (იხ. ЭСКЯ, 234). მეგრულში დასტურდება **ცხაცხუ-** (<***ცაცხ̂უ-**), რომელიც ქართულიდან არის ნასესხები (შდრ.: ЭСКЯ, 233; ჩიქობავა 1938, 129).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 129); სვანური ექვივალენტი კ. ჰ. შმიდტმა გამოავლინა (Schmidt 1962, 148; იხ. აგრეთვე ЭСКЯ, 233-234; გუდავა 1964a, 499); მეგრული — გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 233). ***ძაცხ̂უ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინეს გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 233; Klimov 1998, 278) და ტ. გუდავამ (გუდავა 1964a, 499).

***ძგერ-**

ქართ. **ძგერ-/ძგრ-** ა-**ძგერ**-ებ-ს; ა-**ძგერ**-ა; **ძგერ**-ებ-ა ...

სვან. **ძგერ-/ძგრ-** ხ-ä-**ძგრ**-ინ-ე «აძგერებს»; ხ-ო-**ძგრ**-ენ-ი/ხ-ɣ**ძგრ**-ნ-ი «ეჯახება; ეტაკება»; ხ-ო-**ძგä̈რ** «დაეჯახა»; ხ-ა-**ძგერ** «აძგერა»; ლი-**ძგრ**-ე «ძგერება» ...

გვხვდება ძველსა და საშუალ ქართულში: მივეც უკუე ჴელი და დაღგა კიდესა ნავისასა და **შეაძგერნა** რკინანი, აპოკრ. მოც. 71,5-6; გულმან **ძგერა** დაუწყო და, ვითა ცხროიანი, ათრთოლდა, ვისრ. 268,4; **აძგერეს** ძელი, რომელსა ზედა საჴნისი ჰგებოდა, ვეფხ. 1042,2 და სხვ.

ქართულ **მგერ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **მგერ-** (**მგრ-<მგერ-**).

მეგრულსა და ლაზურში შესატყვისი ძირები არ ჩანს (შდრ.: ЭСКЯ, 237; Klimov 1998, 284).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 57).

***ძგიბ-**

ქართ. **ძგიბ-/ძგიფ-** **ძგიბ**-ვ-ა/**ძგიფ**-ვ-ა «მოჭერა; გავსება»; მო-**ძგიფ**-ულ-ი «მოჭერილი; შემოტმასნილი» ...

მეგრ. **ძგიბ-** **ძგიბ**-უ-ა «გავსება»

ლაზ. **ძგიფ-/ნძგიფ-** ო-**ნძგიფ**-უ «გავსება»; ბ-**ძგიფ**-უფ «ვავსებ»; ბ-**ძგიფ**-ი «გავავსე» ...

სვან. **ძგუბ-/ძგბ-** ლი-**ძგუბ**-ე «გარღვევა»

ქართულ **ძგიბ-/ძგიფ-** ფორმებს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **ძგიბ-**, ლაზური **ძგიფ-** (<***ძგიბ-**; **ნძგიფ-<ძგიფ-** **ნ**-ს განვითარების შედეგად. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **ძგუბ-/ძგბ-** (<***ძგიბ-**).

მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (Климов 1985, 176; იხ. აგრეთვე Sardschweladse 1987). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ძგიბ-** არქეტიპი (Климов 1985, 176; Klimov 1998, 278).

***ძეგჾ-**

ქართ. **ძეგჾ-** გამო-**ძეგუ**-ვ-ა «გამოცეხვა»; გამო-ს-**ძეგუ**-დ-ა ...

სვან. **ძგ-** ხჾ-ა-ლ-**ძგ**-ჷნ-ე «ვფქვავ; ვნაყავ»

დასტურდება ძველ ქართულში: გედეონ, ძე მისი, **გამოსძეგუდა** იფქლსა კუერთხითა საწნეხელსა შინა, მსაჯულთა 6,11 (მცხეთ.).

სულხან-საბას განმარტებით: «**ძეგვა** მცირედ დანაყვა».

ქართულ **ძეგუ-** ძირს შეესატყვისება სვანური **ძგ-** (<***ძეგჾ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 28).

***ძეჾ-**

ქართ. **ძე-** **ძე**-ს «ძევს»; ს-**ძე** «სძევხარ»; მ-ი-ც (<*მ-ი-ძ-ს) ...

მეგრ. **ძუ-/ძჷ-/ძ-** **ძუ**-ნ «ძევს»; გ-ე-**ძუ**-ნ «id.»; **ძჷ**-დ-ჷ «იდვა»; მო-**ძუ**-ნ «მოელის»; ვო-**ძუ**-ნ «ძევს»; მუ-მ-ო-**ძ**-ჷ «მაცვია»; გე-**ძ**-უ «ემართა» ...

ლაზ. **ძუ-/ზუ-** **ძუ**-ნ «ძევს»; მო-**ძუ**-ნ «მადევს; მაქვს»; ქო-მ-ო-**ძ**-ი-ნ «მაცვია»; მო-გ-ო-**ზუ**-ნ «გაქვს» ...

სვან. **ზი-/ზჷ-** **ზი/ზჷ** «არის»; ხ-ო-**ზ** «უძევს»; ხ-ა-**ზ** «ადევს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ყრმაჲ ჩემი **ძეს** სახლსა შინა ჩემსა დაქსნილი, მ. 7,6 (ხანმ.); მას ეტყჳს: რაჲსა **ხძე** და ხურინავ? სინ. მრავალთ. 163,17; თუალსა შიდა **გიც**, მ. 7,4 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ძე-** (<***ძეჳ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ძუ-**, ლაზური **ძუ-** (<***ზუ-ნ-/ზი-ნ-<*ძუ-ნ-**) და სვანური **ზი** (<***ძეჳ-**; **ზჷ/ზ<ზი**).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 387-388), ოღონდ, მისი აზრით, აქ კანონზომიერი შესატყვისობები კი არ გვაქვს, არამედ «**ძ** საერთო ძირია» (იქვე, 388); სვანური ექვივალენტი გამოავლინა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1961, 152; Schmidt 1962, 104; იხ. აგრეთვე გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 7; მაჭავარიანი 1965, 25). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ძ-** (ЭСКЯ, 233) და ***ძეჳ-/ძჳ-** (Klimov 1998, 279) არქეტიპები.

***ძეკ-**

ქართ. **ძეკ-** **ძეკ**-ი «უბრალო; სულელი»

მეგრ. **ძაკ-** **ძაკ**-ი «მარტივი; უბრალო; ჩვეულებრივი»; **ძაკ**-ი კოჩ-ი «უბრალო კაცი» ...

**ძეკი** გვხვდება ქართული ენის ქართლურ დიალექტში (ქართლ. ლექსიკ., 488).

ქართულ **ძეკ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ძაკ-**.
გ. კლიმოვის ვარაუდი ამ ძირთან ქართლური **გაძეკვა** («გატენა»), ქიზიყური **გაძეკვა** («მაგრად გატენა») ფუძეების კავშირის შესახებ (Klimov 1998, 279), დიდი სემანტიკური სხვაობის გამო დამაჯერებლად ვერ ჩაითვლება.
მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 36).

***ძენ-/ძინ-**

ქართ. **ძენ-/ძინ-** შე-ვ-ი-**ძინ**-ებ «ვიძენ»; შე-**ძინ**-ებ-ა «შეძენა; მომატება; დამატება»; შე-სა-**ძინ**-ელ-ი ...

მეგრ. **ძინ-** **ძინ**-ა/**ძინ**-უ-ა/მო-**ძინ**-ა «მომატება; შეძენა; მოგება»; ი-ბ-**ძინ**-ან-ქ «ვიძენ»; მი-ი-ბ-**ძინ**-ი «შევიძინე»; მა-**ძინ**-ე «შემძენი»; ნა-**ძინ**-ა «შეძენილი»; ო-**ძინ**-ე «შესაძენი»; მო-**ძინ**-ერ-ი «მომატებული» ...

ლაზ. **ნძინ-** მო-**ნძინ**-უ «გაზრდა; მომატება»; მო-ვ-უ-**ნძინ**-ამ «ვუმატებ; ვზრდი»; მო-ვ-უ-**ნძინ**-ი «მოვუმატე; გავზარდე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ხუთი სხუაჲ **შეხუძინე**, მ. 25,20 (ხანმ.); **შეხძინა** და თქუა იგავი ამისთჳს, ლ. 19,11 (ხანმ.); სხუათა თანა აღთქუმით **შეძინებათა** ტაძრისათჳს უფლისა, I ეზრა 2,7 (ხანმ.); რომელი-იგი იყო ჩემდა **შესაძინელ**, ესე შემირაცხიეს ქრისტჱსთჳს ზღვევად, ფილიპ. 3,7 და სხვ.

ქართულ **ძინ-** ალომორფს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ძინ-** და ლაზური **ნძინ-** (<***ძინ- ნ**-ს განვითარების შედეგად; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 389). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ძინ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 235; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 422; Klimov 1998, 389).

### *ძენძ-

ქართ. **ძენძ-** **ძენძ**-ვ-ა; **ძენძ**-ავ-ს; ა-**ძენძ**-ა; ა-**ძენძ**-ილ-ი ...

მეგრ. **ძანძ-/ნძანძ-** **ძანძ**-უ-ა/აკო-**ძანძ**-უ-ა «აძენძვა»; აკ-ო-**ნძანძ**-ჷ «აძენძა»; აკო-**ძანძ**-ილ-ი «აძენძილი» ...

ქართულ **ძენძ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ძანძ-** (**გაკონძანძჷ** ჩქიმი გური «აძენძა (არია) ჩემი გული» (მეგრ. პოეზ., 59). **ნძანძ-<ძანძ- ნ**-ს განვითარების შედეგად (წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 23).

### *ძელ-/ძღ-

ქართ. **ძელ-/ძღ-** გან-ვ-**ძელ**; გან-**ძღ**-ა; გან-**ძღ**-ომ-ა; გან-მა-**ძღ**-არ-ი ...

მეგრ. **რძღ-** **რძღ**-აფ-ა «გაძღომა; სიმაძღრე»; ვ-ო-**რძღ**-ან-ქ «ვაძღებ»; დჷ-ვ-ო-**რძღ**-ი «გავაძღე»; ი-ბ-**რძღ**-უ-ქ «ვძღები»; დი-ბ-**რძღ**-ი «გავძეხ», **რძღ**-ელ-ი/**რძღ**-აფ-ილ-ი «მაძღარი» ...

ლაზ. **ძღ-** ო-**ძღ**-უ «გაძღომა»; ვ-ი-**ძღ**-ე-რ «ვძღები»; ვ-ი-**ძღ**-ი «გავძეხ»; ვ-ო-**ძღ**-ამ «ვაძღებ»; ვ-ო-**ძღ**-ი «გავაძღე»; **ძღ**-ერ-ი «გამძღარი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **განძღენ** ბოროტითა, იგავნი სოლომონ. 12,21 O; ცადე პირველად **განძღომად** შვილთა, მრკ. 7,27 C; სიმტკიცესა მას და განუქარვებელობასა სათნოებისა მის ღმრთისმსა-

ხურთაჲსა **განძღომადსა** სახელ-სდვა, Jer.- 12 187v,17-20; იგინი, **განძღომილნი** მთრვალობითა, განავსნა კერპთმსახურებითა, შატბ. კრებ. 245,40; სული **მაძღარი** გულსა ემღერინ, იგავნი 27,7 O და სხვ.

ქართულ **ძღ-** ალომორფს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რძღ-** (**რ** განვითარებულია; იხ. ЭСКЯ, 236) და ლაზური **ძღ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 127); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 390). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ძღ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 235; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 423; Klimov 1998, 423).

***ძეშა-**

ქართ. **შეშა-** **შეშა**-ჲ «ხე; შეშა»

მეგრ. **დიშქა-** **დიშქა** «შეშა»

ლაზ. **დიშქა-/დიშკა-** **დიშქა/დიშკა** «შეშა»

დასტურდება ძველ ქართულში: დაუტეო თავი შენი, ვითარცა **შეშაჲ** ჴმელი, ისუ ზირ. 6,3 O; რომელი უკუეთუ განვიდეს გზად მოყუსისა თანა შეკრებად **შეშისა**, II სჯ. 19,5 (გელ.); ქმნეს ჴიდი რაჲმე დიდი **შეშისაჲ**, H-341 88 და სხვ.

ქართულ **შეშა-** (<***ძეშა-** რეგრესული დისიმილაციის შედეგად) ფორმას შეესატყვისება მეგრული **დიშქა** და ლაზური **დიშქა** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ძეშქა-**, რომლისაგან მივიღეთ **დიშქა-** დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციისა და **ე>ი** გადასვლის შედეგად. ამ მოვლენების შესახებ იხ. გუდავა 1964a, 497-502; მელიქიშვილი 1975, 122-128. ლაზ. **დიშკა<დიშქა**; იხ. ჩიქობავა 1938, 157).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 70-72); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 157). გ. კლიმოვმა ***ძეშა-** არქეტიპი აღადგინა საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის (ЭСКЯ, 234; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 424; Klimov 1998, 280).

***ძეცხ-**

ქართ. **ცეცხ-** **ცეცხ**-ლ-ი

მეგრ. **დაჩხ-/დანჩხ-** **დაჩხ**-ირ-ი/**დანჩხ**-ირ-ი «ცეცხლი»

ლაზ. **დაჩხ-** **დაჩხ**-ირ-ი/**დაჩხ**-ურ-ი/**დაჩხ**-ერ-ი «ცეცხლი»; **დაჩხ**-ურ-ონ-ი «ცეცხლიანი»; ო-**დაჩხ**-ურ-ე «საცეცხლე» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: აღხუაგზნე **ცეცხლი** ბჭეთა იერუსალჱმისათა, იერ. 17,27 (ხანმ.); ჰაერი და **ცე-ცხლოვანნი** იგი ვარსკულავნი და ცაჲ, A-684 88v (აშიაზე); უფროჲს ყოველთასა აქუს თუთებაჲ **ცეცხლოვანებისაჲ**, იქვე 118r,8-9 და სხვ.

ქართულ **ცეცხ-** (<***ძეცხ-** რეგრესული ასიმილაციის შედეგად; იხ. გუდავა 1964a, 499) ფორმას შეესატყვისება მეგრული **დაჩხ-** და ლაზუ-რი **დაჩხ-** (<***ძაჩხ-** დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციის შედეგად; იხ. გუდავა 1964a, 499. მეგრული **დანჩხ-<დაჩხ- ნ**-ს განვითარების შედე-გად. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98). გ. მაჭავარიანის აზრით, აქ ძირად უნდა გამოიყოს **ცეხ-/ცხ-** (მაჭავარიანი 1962, 231-232).

მეგრული და ლაზური ფორმები შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 34); ქართული და მეგრული ენების მასალა — მ. ბროსემ (Brosset 1849, 70; 72). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ძეცხლ-** (ЭСКЯ, 234; იხ. აგრეთვე გუდავა 1964a, 499; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 424; Klimov 1998, 280).

***ძეძჳ-**

ქართ. **ძეძუ-** **ძეძუ**-ი; **ძეძვ**-ი (ახ. ქართ.)

ლაზ. **დაძ-/დანძ-** **დაძ**-ი/**დანძ**-ი «ძეძვი; კვრინჩხი»; **დაძ**-ეფ-უნ-ა «ძეძვნარი»

დასტურდება ძველ ქართულში: მიუგო იოას, მეფემან ისრაჱლისამან, მეფესა იუდაჲსსა, და ჰრქუა: **ძეძუმან** ლიბანით მიუვლინა ფიჭუსა ლიბანისასა და ჰრქუა, IV მეფ. 14,9 O; შუშანიკ თრევით მოითრია თიკათა შიგან და ეკალთა ზედა ეკლესიით ვიდრე ტაძრადმდე; ვითარცა მკუდარი მიეთრია და ადგილდ-ადგილდ ქუე **ძეძჳ** დაეფინა, შუშ. 8,15-17 და სხვ.

ქართულ **ძეძუ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **დაძ-** (<***ძაძჳ-** დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციისა და **ჳ**-ს მოკვეცის შედეგად; იხ. გუდავა 1964a, 501. **დანძ-<დაძ- ნ**-ს განვითარების შედე-გად. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლა-ზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

მეგრულსა და სვანურში შესატყვისი მასალა გამოვლენილი არ არის.

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1915, 834). ***ძეძჳ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 235; შდრ.: Klimov 1998, 281).

***ძეწ̣ნ-**

ქართ. **ძეწნ-** **ძეწნ**-ი «ტირიფი»

მეგრ. **ზიჭონ-** **ზიჭონ**-ი «ტირიფი»

დასტურდება ძველ ქართულში: **ძეწნთა** ზედა შორის მისსა დავჰკიდეთ საგალობელი ჩუენი, ფსალმ. 136,2; **ძეწნი** და სხუანი ხენი, მსგავსნი მათნი, რომელთა არა აქუს ნაყოფი, ექუს. დღეთ. (აბ.) 70,8-9 და სხვ.

სულხან-საბა წერს: «ესე ტირიფი ორგვარია: **ძეწნი** არს კაცთა მიერ დანერგული, წვრილფურცელი; **მდგნალი** არს ბრტყელფურცელი».

ქართულ **ძეწნ-** (<***ძეწ̣ნ̥-**) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ზიჭონ-** (<***ძიჭონ-** ***ნ̥**-ს ვოკალიზაციისა (იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94) და რეგრესული დეზაფრიკატიზაციით).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (იხ. ЭСКЯ, 237; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94). გ. კლიმოვმა, თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა აღადგინეს ***ძეწ̣ნ̥-** არქეტიპი (ЭСКЯ, 237; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 95; შდრ.: Klimov 1998, 286).

***ძიგ-**

ქართ. **ძიგ-** **ძიგ**-ურ-ა-ი «ეკალა; ეკალას ფხალი»; **ძიგ**-ვ-ე «ეკალი»

მეგრ. **ძიგ-** **ძიგ**-ირ-ი «ეკალი»; **ძიგ**-ირ-ამ-ი «ეკლიანი»

**ძიგურაი** დასტურდება ქართული ენის გურულსა და იმერულ დიალექტებში; **ძიგვე** — იმერულში.

შესაძლოა, ქართულ **ძიგ-** ძირს შეესატყვისებოდეს მეგრული **ძიგ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987). არაა გამორიცხული, რომ ქართულის დასავლურ დიალექტებში **ძიგურა** მეგრულიდან იყოს ნასესხები (იხ. როგავა 1962, 60).

***ძიც-**

ქართ. **სიც-** **სიც**-ილ-ი

მეგრ. **ძიც-/ძ̆ც-** **ძ̆ც**-ა/გო-**ძიც**-ინ-ი «სიცილი»; ვ-ი-**ძიც**-ან-ქ «ვიცინი»; გი-ვ-**ძიც**-ი «გავიცინე»; გე-**ძიც**-ინ-ი «დაცინვა»; ო-**ძიც**-ე «დასაცინი» ...

ლაზ. **ძიც-/დიც-** ო-**ძიც**-ინ-უ/ო-**დიც**-ინ-უ/**ძიც**-ინ-ი «სიცილი»; ბ-**დიც**-ამ «ვიცინი»; ბ-**დიც**-ი/ბ-ი-**ძიც**-ი/ვ-ი-**ძიც**-ი «გავიცინე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ვაჲ თქუენდა, რომელნი **ხიცინით** აწ, რამეთუ ხიგლოვდეთ, ლ. 6,25 (ხანმ.); ღმერთო ჩემო, შენ გესავ, ნუ მრცხუენებინ, ნუცა **მეცინიან** მე მტერნი ჩემნი, ფსალმ. 24,2 A; **მეცი-**

**ნიედ** BCDE; **სიცილი** და ყუედრებაჲ ბასრობისაჲ ამპარტავანთაჲ არს, ისუ ზირ. 27,31 O და სხვ.

როგორც მეგრულ და ლაზურ ფორმებთან შედარება ცხადყოფს, **სიც-** < **ძიც-** (შდრ.: **სახ**-ელ-ი<***ძახ**-ელ-ი). ***ძიც-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ძიც-** (**ძგც**-<**ძიც**-) და ლაზური **ძიც-** (**დიც**-<**ძიც**- რეგრესული დისიმილაციის გზით; იხ. გუდავა 1964a, 499-500).

სვანური ექვივალენტი გამოვლენილი არ არის (შდრ.: Wardrop 1911, 612; ЭСКЯ, 226).

ქართული და მეგრული ენების მასალა მ. ჯანაშვილმა შეაპირისპირა (ჯანაშვილი 1906, 24); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ნ. მარმა (Марр 1914, 64). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ცც-** (ЭСКЯ, 226; შდრ.: Klimov 1998, 268), ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ცც-ინ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 226; Klimov 1998, 268).

***ძიძგ-**

ქართ. **ძიძგ-** **ძიძგ**-ნ-ი-ს; **ძიძგ**-ნ-ა; ნა-**ძიძგ**-ნ-ი ...

მეგრ. **ძგიძგ-**/**ძგჸძგ-** **ძგიძგ**-ონ-უ-ა/**ძგჸძგ**-ონ-უ-ა «ძიძგნა»; **ძგიძგ**-ონ-ს «ძიძგნის»; გო-**ძგიძგ**-ონ-ილ-ი «ნაძიძგნი» ...

სვან. **ძგ-** ლა-ლ-**ძგ**-ჷნ-ა «ღეჭვა»

ქართულ **ძიძგ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ძგიძგ-** (<***ძიძგ-**. თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07). სვანური **ძგ-**, რომელიც ამ მასალასთან უნდა იყოს დაკავშირებული, დაგვასმევინებს საკითხს ***ძიძგ-** ფორმის რედუპლიკაციის გზით მიღების შესახებ.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 235); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ʒიძგჵ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 235; შდრ.: Klimov 1998, 281).

***ძორ-**

ქართ. **მძორ-** **მძორ**-ი

სვან. **ძჷერ-** **ძჷერ** «ხორცი»

დასტურდება ძველ ქართულში: კაცი, რომელი შეეხოს ყოველსა საქმესა არაწმიდებისასა, გინა **მძორსა**, გინა ნამჴეცავსა არაწმიდასა, ლევ.

5,2 O; არა არიან დღეს მჴეცნი მძჳნვარენი, რომელთამცა **მძორებრ** დაშალილნეს ჴორცნი ჩუენნი, სინ. მრავალთ. 261,18-19; მე ხვალე დავსთხინე ჴორცნი შენნი, ვითარცა ერთი მათ **მძორთაგანი**, იქვე 213,23-24; მამაჲ იგი **მძორისმჭამელ** არს და დედაჲ თივისმჭამელ, შატბ. კრებ. 186,29-30 და სხვ.

შესაძლოა, ქართული **მძორ-** ძირის შესატყვისი იყოს სვანური **ძჳერ** (<***მძორ- მ**-ს ანლაუტში დაკარგვისა და უმლაუტის შედეგად).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1991, 17).

***ძუ-**

ქართ. **ძუ- ძუ-ძუ-ჲ**

მეგრ. **ძუ- ძუ-ძუ-** «ძუძუ»

დასტურდება ძველ ქართულში: რომელნი-იგი დღითი დღედ ხწოვედ **ძუძუთა** დედისათა, ხანმ. მრავალთ. 8bv,7-10a; მანაინ, რომელი-იგი იყო **ძუძუჲსმტე** ჰეროდე მეფისაჲ, საქმ. მოციქ. 13,1; ხემსგავსნეს შვილნი ეკლესიისანი ყრმათა **ძუძუჲსმწოვართა**, ხანმ. მრავალთ. 8bv,4-7a; მოსარ ამალეკი და ყოველი, რაჲცა იყოს მათი: კაცი და დედაკაცი, ყრმაჲ და **ძუძუჲსმწოვარი**, I მეფ. 15,3 O; დამალა იგი და **დედამძუძჱ** თჳსი სენაკსა სასუენებელისასა პირისაგან გოთოლიაჲსისა, IV მეფ. 11,2 O; მიწერა იუ სამარიად მთავართა მათ სამარიაჲსათა და მოხუცებულთა მათ და **მამამძუძეთა** მათ აქაბისთა, IV მეფ. 10,1 O და სხვ.

**ძუძუ** რედუპლიკაციის შედეგად ჩანს მიღებული (**ძუ-ძუ**).

ქართულ **ძუ-ძუ-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ძუ-ძუ-**. ლაზური **ბუძ**-ი ბერძნულიდან არის ნასესხები (შდრ.: ЭСКЯ, 235; Klimov 1998, 281-282).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ძუძუ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 235; Klimov 1998, 281).

# ძ̣

***ძ̣აბ-**

ქართ. **ძ̣აბ- ძ̣აბ**-ურ-ებ-ი «საშინაო ფეხსაცმელი»; **ძ̣აბ**-რიგანა «წუღა»

სვან. **ჯ̣აბ- ჯ̣აბ**-ირ «მონადირის ფეხსაცმელი»; **ჯ̣აბ**-რ-ა̈ლ (მრ. რ.)

**ძაბურები** დასტურდება ქართული ენის რაჭულ დიალექტში, **ძაბრიგანა** — მოხეურში.

ქართულ **ძაბ-** (<***ძ̣აბ-**) ძირს შეესატყვისება სვანური **ჯაბ-**.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1987).

***ძ̣აგ-**

ქართ. **ძაგ-** მ-**ძაგ**-ს; მო-**ძაგ**-ე; მო-**ძაგ**-ებ-ა; სა-**ძაგ**-ელ-ი ...

მეგრ. **ჯოგ-** **ჯოგ**-აფ-ა/გო-**ჯოგ**-აფ-ა «ძულება;-შეზიზღება»; ბ-**ჯოგ**-ჷ «მძაგს; მეზიზღება»; ვ-ი-**ჯოგ**-უ-ან-ქ «ვიძულებ»; გო-**ჯოგ**-ერ-ი «საძაგელი; საზიზღარი» ...

ლაზ. **ჯუგ-/ნჯუგ-** გო-**ნჯოგ**-უ «მოწყენა; შეზიზღება»; გო-მ-ა-**ნჯუგ**-ე-ნ «მწყინდება; მაკლდება; მეზიზღება» ...

სვან. **ჟაგ-/ჟგ-** ლი-**ჟგ**-ენ-ი «მოწამვლა»; ოთ-**ჟაგ**-ა «მოწამლა»; **ჟა̈გ** «წამალი»; ნა-**ჟგ**-უნ/ნა-**ჟგ**-უნ-ჸ-არ «სხვადასხვა წამალი» (ლშხ.) ...

დასტურდება ძველ ქართულში: ნუცა **სძაგებ** კაცსა ხილვითა მისითა, ისუ ზირ. 11,2 O; **ძაგებაჲ** მათი ვძებნოთ, A-1105 22v; არცა ერთი ვის უხილავს კაცი არცალა ფრიად **ძაგებისმოყუარეთაგანი** ვინმე ამისდა ბიწისდამდებელად ოდესცა, A-689 256r,27-30b; ესოდენნი სარგებელ-ნი აღმოაცენნა სუეტმან მან ბრალობისმოყუარეთა მიერ **ძაგებულმან**, იქვე 261v,12-15a და სხვ.

ქართულ **ძაგ-** (<**ძ̣აგ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჯოგ-**, ლაზური **ჯუგ-** (<**ჯოგ-** ო>**უ** გადასვლის შედეგად. **ნჯუგ-**<**ჯუგ-** **ნ**-ს განვითა-რების შედეგად. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **ჟაგ-** (<***ჯაგ-** დეზაფრიკატიზაციის შედეგად. მნიშვნელობის სხვაობა სვანუ-რისა და სხვა ქართველური ენების მასალას შორის ამ დაკავშირები-სათვის დამაბრკოლებელი არ უნდა იყოს).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. როგავამ (იხ. ЭСКЯ, 236); ლაზური და სვანური ექვივალენტები მოიხმო გ. კლიმოვმა (Климов 1960, 25). ***ძ̣აგ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენი-სათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 236; შდრ.: Schmidt 1962, 151).

***ძ̣ამ-**

ქართ. **ძამ-/ძმ-** **ძმ**-ა; **ძამ**-ა; **ძამ**-ია ...

მეგრ. **ჯიმ-** **ჯიმ**-ა «ძმა»; **ჯიმ**-ა-დი «ბიძა»

ლაზ. **ჯუმ-** **ჯუმ**-ა «ძმა»; **ჯუმ**-ა-დი «ბიძა»

სვან. **ჯჷმ-/ჯიმ- ჯჷმ**-ილ/**ჯიმ**-ილ «ძმა (დისთვის)»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: რომელმან ყოს ნებაჲ მამისა ჩემისა ზეცათაჲსაჲ, იგი არს **ძმაჲ** და დაჲ და დედაჲ, მ. 10,50 (ხანმ.); O; ხოლო ცოლი იგი სამსონისი შეირთო **ძმადმან** მისმან, რომელი-იგი იყო მოყუასი მისი, მსაჯულთა 14,20 (მცხეთ.); ნუ ხხადი მეგობართა შენთა, ნუცა ძმათა შენთა, ნუცა ნათესავთა შენთა, ნუცა **მოძმეთა** შენთა მდიდართა, ლ. 14,12 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ძამ-ა** (<***ძჲმ-ა**) ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ჯიმ-ა**, ლაზური **ჯუმ-ა** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთო-ზანური ***ჯომ-ა. ო**>**უ** გადასვლა **მ**-ს ზეგავლენით მოხდა. ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122; შესატყვისობა ქართ. **ა** : მეგრ. **ა** : ლაზ. **ა** აუსლაუტში კანონზომიერია; იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25. მეგრულში **უ**>**ი**: ***ჯუმა**>**ჯიმა**) და სვანური **ჯჷმ-/ჯიმ-** (სვანურის ვოკალიზმი არაა ცხადი).

მეგრული **ჯიმა-დი** და ლაზური **ჯუმა-დი** კომპოზიტები მეორე კომპონენტად შეიცავენ **დი** (<***დიდ**-) ელემენტს (იხ. ЭСКЯ, 240).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 32); სვანური ექვივალენტი ნ. მარმა გამოავლინა (Марр 1912c, 428-430). მანვე შეაპირისპირა მთელი ქართველური მასალა. გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ძმა**- (ЭСКЯ, 239-240; Klimov 1998, 288-289), ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის — ***ძმა-დიდ**- (ЭСКЯ, 239-240; Klimov 1998, 289).

***ძარღჳ-**

ქართ. **ძარღუ- ძარღუ**-ი; **ძარღვ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ჯერღვ- ჯერღვ**-ი «ძარღვი»; მა-**ჯერღვ**-იე «მრავალძარღვა (მცენ.)»; **ჯერღვ**-ამ-ი «ძარღვიანი»

სვან. **ჯჰ̂რღჳ- ჯჰ̂რღჳ** «ძარღვი»; ლჷ-**ჯჰ̂რღჳ**-ე «ძარღვებიანი»

დასტურდება ძველ ქართულში: ამისთჳს არა ჭამიან ძეთა ისრაჱლისათა **ძარღჳ** იგი, შესაქმ. 32,33 O; (არს) ჯუარი დაკსნილთა **ძარღუთ-მრთხმელობა**, A-162 7r,7-8a; უყო მათ იისუმან, ვითარცა ამცნო მას უფალმან: ცხენნი მათნი **აძარღუკუეთილნა** და ეტლები მათნი დაწუა ცეცხლითა, ისო ნავე 11,9 (გელ.) და სხვ.

ქართულ **ძარღჳ**- (<***ძარღჳ**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჯერღვ**- (<***ჯორღვ**- უმლაუტის შედეგად; იხ. გამყრელიძე,

მაჭავარიანი 1965, 167). ამ მასალის ექვივალენტად შეიძლება მივიჩ-ნიოთ სვანური **ჯჵრღჵ-**, თუ იგი არ არის მეგრულიდან ნასესხები (იხ. ქლენტი 1949, 130; თოფურია 1960, 157).

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 64); ქართული და სვანური — ა. გრენმა (Грен 1890, 131). ***ძარღჵ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 236; შდრ.: Klimov 1998, 282).

***ძაღლ-**

ქართ. **ძაღლ-** **ძაღლ**-ი

მეგრ. **ჯოღორ-** **ჯოღორ**-ი «ძაღლი»

ლაზ. **ჯოღორ-** **ჯოღორ**-ი/**ჯოღო**-ი «ძაღლი»

სვან. **ჟაღ-**/**ჟეღ-** **ჟაღ**/**ჟეღ** «ძაღლი»

დასტურდება ძველ ქართულში: ნუ მიხცემთ სიწმიდესა **ძაღლთა**, მ. 7,6 (ხანმ.); **ძაღლნიცა** მოვიდოდეს და ხლოშნიდეს წყლულსა მას მის-სა, ლ. 16,21 (ხანმ.); **ძაღლებრი** სიბორგილე დაივიწყეს, A-40 210r,4-5; იყო ვინმე კაცი მდიდარი და მოშისი ღმრთისაჲ, უცხოთესლთა ნათე-სავი და **ძაღლისთავი** იყო იგი, პარხლ. მრავალთ. 801,2-5a; მსგავსი მო-შურნებისაჲ ეშმაკი მიწისფერი, გჳნისფერი, ბნელი და **ძაღლისფერი**, პარხლ. მრავალთ. 763,9-12b და სხვ.

ქართულ **ძაღლ-** (<***ძაღლ̥-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მე-გრული **ჯოღორ-**, ლაზური **ჯოღორ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ჯოღრ̥-**. შესატყვისობისათვის საერთო-ქართველური ***ლ̥** : ქართ. **ლ** : მეგრ. **ორ** : ლაზ. **ორ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 80; 83. ლაზ. **ჯოღოი**<**ჯოღორი** ინტერვოკალურ პოზიციაში **რ**-ს დაკარგვის გზით, იხ. ჩიქობავა 1938, 83) და სვანური **ჟაღ**/**ჟეღ** (<***ჯაღლ̥-**. **ჯ**>**ჟ** დეზაფრიკატიზაციის შედეგად. ***ლ̥**-ს შესა-ტყვისი აუსლაუტში დაკარგულია; იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 82-83; შდრ.: როგავა 1952, 41).

ქართული, მეგრული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1847, 408; 409); ლაზური ექვივალენტი ნ. მარმა გამოავლინა (Марр 1914, 33). გ. კლიმოვმა, თ. გამყრელიძემ და გ. მა-ჭავარიანმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინეს ***ძაღლ̥-** არქეტიპი (ЭСКЯ, 236; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 83; შდრ.: ფენ-რიხი, სარჯველაძე 1990, 429; Klimov 1998, 283).

***ძახ-**

ქართ. **ძახ-** **ძახ**-ილ-ი; ვ-ე-**ძახ**-ი; და-**ძახ**-ებ-ა; **სახ**-ელ-ი ...

მეგრ. **ჯოხ-** მ-**ჯოხ**-ო «მქვია»; რ-**ჯოხ**-ო «გქვია»; **ჯოხ**-ო «სახელი» ...

ლაზ. **ჯოხ-/ოხ-** ვ-უ-**ჯოხ**-უფ «ვეძახი; ვუწოდებ»; ვ-უ-**ჯოხ**-ი «დავუძახე; ვუწოდე»; **ჯოხ**-ო «სახელი»; **ჯოხ**-ონ-ი «სახელოვანი» ...

სვან. **ჟახ-/ჟხ-/შხ-** მ-ა-**ჟხ**-ა/მ-ა-**შხ**-ა«მქვია»; ხ-ა-**ჟხ**-ა/ხ-ა-**შხ**-ა «ჰქვია»; **ჟახ**-ე/**ჟა̈ხ**-ე «სახელი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ორნი მათგანნი მივიდოდეს მასვე დღესა შინა დაბასა, რომელი ხშორავს იერუსალჱმსა ასსამეოც უტევან, რომლისაჲ **სახელი** ემმაოს, ლ. 24,13 L; ესე ჯუარი ქრისტჱსი მე, კოსტანტი, ძემან სტეფანესმან და გუდასმან, აღჰუმართე **სახელსა** მცხეთისა ჯუარისასა ნასყიდევსა ქუეყანასა ზედა, წყ. წარწ.; სადაცა ხიყვნენ ორნი გინა სამნი **სახელისა** ჩემისათჳს შეკრებულ, მ. 18,20 (ხანმ.); **სახელითა** შენითა ვწინაწარმეტყუელებდით და **სახელითა** შენითა ძალთა მრავალთა **ხჳ**ქმოდეთ, მ. 7,22 (**ხ**ანმ.) და სხვ.

ქართულ **ძახ-** (<***ძახ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჯოხ-**, ლაზური **ჯოხ-** (ათინური დიალექტის **ოხ-<ძოხ-<ჯოხ-**) და სვანური **ჟახ-** (<***ჯახ-** დეზაფრიკატიზაციის გზით).

ქართული **სახ**-ელ- მიმღეობა მიღებულია ***ძახ-ელ**-ისაგან ასიმილაციური დაყრუების შედეგად. ძველი ქართულის **ზახ-<*ძახ-** სპირანტიზაციის გზით (იხ. ЭСКЯ, 236; შდრ.: ჩიქობავა 1942, 32).

ქართული **ძახ-** და მეგრული **ჯოხ-** ზმნური ძირები შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 76); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა პ. ჭარაიამ (Чарая 1912, 43; იხ. აგრეთვე Марр 1914, 90; 91); სვანური – გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 96).

ქართული **სახ-ელ-** და მეგრული **ჯოხ-ო** ერთმანეთს მ. ბროსემ შეუდარა (Brosset 1849, 76); ქართული და სვანური ენების მასალა – მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 295); მეგრული და სვანური – ა. გრენმა (Грен 1890, 132); ლაზური მასალა ნ. მარმა მოიხმო (Марр 1914, 90). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ძახ-** (ЭСКЯ, 236; შდრ.: Klimov 1998, 283) და ***ძახ-ე** (ЭСКЯ, 237; შდრ.: Klimov 1998, 283) არქეტიპები.

***ძაკჳ-**

ქართ. **ძაკვ-** **ძაკვ**-ელ-ი/**ძახვ**-ელ-ი

სვან. **ჟაკჳ-** **ჟაკჳ**-ერ/**ჟაკჳ**-ა̈რ/**ჟაკ**-ურ «არყის ხე»; ლე-**ჟკჳ**-ერ «არყის ხეთა ტევრი»

**ძაკველი** დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში.

ქართული **ძაკვ-** (<***ძაკჳ-**) ძირის შესატყვისია სვანური **ჟაკჳ-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ბ. გიგინეიშვილმა (გიგინეიშვილი 1972, 151-152).

***ძეგჳ-**

ქართ. **ძეგვ-** **ძეგვ**-ი «ეკლიანი ჩირგვი; ძეძვი»

მეგრ. **ჯაგ-** **ჯაგ**-ი «ეკლიანი ჩირგვი; ძეძვი»

ქართულ **ძეგვ-** (<***ძეგჳ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჯაგ-**.

მასალა შეაპირისპირა კ. დანელიამ, რომელიც თვლიდა, რომ ქართული **ძეგვ**-ის მეგრული შესატყვისი დაცულია სულხან-საბას ლექსიკონში: «**ჯაგი/ჯაგვი** წვრილი ჩირგვი» (დანელია 1984, 86). ეს ალბათ ასეც **არის**, ამასთანავე **ჯაგ-** დასტურდება მეგრულშიც (იხ. ელიავა 1997, 392).

***ძელ-**

ქართ. **ძელ-** **ძელ**-ი «ხე»

მეგრ. **ჯა-** **ჯა** «ხე»; **ჯალ**-ეფ-ი «ხეები»; ო-**ჯალ**-ე-შ-ი «ძელისა; საძელისი (ვაზის ჯიში)»; ჩე-**ჯა** «ალვის ხე; (სიტყვა-სიტყვით: თეთრი ხე)»

ლაზ. **ჯა-/ნჯა**-/**მჯა-** **ჯა/ნჯა/მჯა** «ხე»; **ჯალ**-ეფ-ე «ხეები»

დასტურდება ძველ ქართულში: მეპურეთმოძღუარი იგი დამოჰკიდა **ძელსა**, შესაქ. 40,23 O; სარკუმლები კანკლედი განსანათლებელ გარემო **სამთა** მათ, რაჲთა სახედველ იყოს, და ტაძარი იგი და მახლობელი მისი **ძელითრჩუნვილ** გარემო, ეზეკ. 41,16 OJ; აღავსო იგი სულითა საღმრთოჲთა, სიბრძნითა და მეცნიერებითა და გულისხმის-ყოფითა ყოველსა საქმესა ... სამსახურებელსა და საქმესა მას **ძელითხუროებისასა**, გამოსლვ. 31,3-5 O; იაკობ მოიღო კუერთხი ბრაწისაჲ და ნიგუზისაჲ და **ძელქვისაჲ** ნედლი და გამოხუეწა იგი იაკობ, შესაქ. 30,37 O და სხვ.

ქართულ **ძელ-** (<***ძელ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჯა-** (<**ჯალ-**) და ლაზური **ჯა-** (<**ჯალ-**. **მჯა** და **ნჯა** ვარიანტები მიღებულია **მ** და **ნ** თანხმოვნების განვითარების შედეგად).

ქართველურ ენათა მასალა ნ. მარმა შეაპირისპირა (Марр 1912b, 1096). ***ძელ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 237; Klimov 1998, 285).

***ძერ-**

ქართ. **ძერ-** **ძერ**-ი/**ძერ**-ა

[მეგრ.] **ჯაჯ-** **ჯაჯ**-ა-ი «ძერა» (გურ.)

ლაზ. **მჯაჯ-** **მჯაჯ**-ი «ძერა»

დასტურდება ძველ ქართულში: ესე გძაგდინ მფრინველთაგან და არა შჭამოთ, რამეთუ საძაგელ არს: ორბი, ყანჩი და **ძერი**, ლევ. 11,13 O; **ძერაჲ** (გელ.); ესე გძაგდინ მფრინველთაგან და არა შჭამოთ, რამეთუ საძაგელ არს ... ზარნასოვი, **ძერქორი** და მსგავსი მისი, ლევ. 11,14 O.

ქართულ **ძერ-** (<***ძერ-**) ფუძეს შეესატყვისება ლაზური **მჯაჯ-** (**მ** ანლაუტში განვითარებულია). მეგრული ექვივალენტი დაცული აქვს გურულს (შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4). ლაზური ფორმა მოწმობს, რომ **ჯაჯ**-ა ფუძეში -**ა** მეორეულია.

ქართული და მეგრული ფორმები შეაპირისპირა გ. როგავამ (როგავა 1947, 354); ლაზური ექვივალენტი გამოავლინეს ზ. თანდილავამ და ც. ნარაკიძემ (თანდილავა, ნარაკიძე 1986, 109).

***ძელჳ-/ძლჳ-**

ქართ. **ძელუ-/ძლუ-/ძლ-** უ-**ძელ**-უ; წარ-უ-**ძლუ**-ა; **ძლ**-ომ-ა; **ძლ**-ოლ-ა; მო-**ძლუ**-არ-ი; წარ-**ძლუ**-ან-ებ-ა; **ძლუ**-ენ-ი ...

მეგრ. **ჯღ-/ნჯღვ-** **ჯღ**-ონ-ა/**ჯღ**-უნ-ა/**ჯღ**-ონ-უ-ა/**ჯღ**-ონ-აფ-ა «გაგზავნა; მიძღვნა; გასწრება»; ვ-ო-**ჯღ**-ონ-ან-ქ «ვაგზავნი»; **ნჯღვ**-ან-ერ-ი «წინამძღოლი»; მე-ბ-**ჯღ**-უნ-ქ «ვუძღვი» ...

ლაზ. **ნჯღ-** ო-**ნჯღ**-ონ-უ «გაგზავნა; გაცემა; შოვნა»; ვ-ო-**ნჯღ**-ონ-ამ «ვაგზავნი»; ვ-ო-**ნჯღ**-ონ-ი «გავაგზავნე»; მე-ვ-უ-**ნჯღ**-ონ-აფ «ვუგზავნი» ...

სვან. **ჟღჳ-/ჟოღჳ-** ხ-ო-**ჟღჳ**-ან-ე «უგზავნის»; ლი-**ჟღჳ**-ჴნ-ე «გაგზავნა»; ლი-**ჟოღჳ** «გაძღოლა»; მგ-**ჟოღ** «წინამძღოლი»; ლი-**ჟოღჳ**-ან «თან წაყვანა» ...

დასტურდება ძველ ქართულ წეილობით ძეგლებში: ოდეს მოვიდეს სული იგი ჭეშმარიტებისაჲ, **გიძღოდის** თქუენ ჭეშმარიტებასა ყოველსა, ი. 16,13 (ხანმ.); დაგჳტეობიეს გზაჲ ჭეშმარიტებისაჲ და **ძლომაჲ** წმიდათაჲ, A-1105 50v; იყო იგი **ძლომილ** ეშმაკისაგან, იქვე 144v; მას ზედა მოუჴდა სამონასარ, მეფჱ ასურასტანისაჲ, და ემონა მას ოსე და **უძღუ[ა]ნებნ** მას მანანასა, IV მეფ. 17,3 O; შესაწირავი იგი და **ძღუენი** შეწირა, ხანმ. მრავალთ. 7r,4-6a; ჵ, ბნელისა **მძღუარო**, H-341

318; რაჲთა მიხუემსგავსნეთ ჩუენ პატიოსანსა მას **მოძღუარსა** ჩუენსა, ძესა ღმრთისასა, აპოკრ. მოციქ. 390,16 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ძეღუ-/ძღუ-** (<***ძეღუ-/ძეღუ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჯღვ-/ჯღ-**, ლაზური **ნჯღ-** (<**ჯღ-** **ნ**-ს განვითარების შედეგად; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **ჟღჳ-/ჟეღჳ-/ჟოღჳ-/ჟოღ-** (<***ჯეღჳ-** დეზაფრიკატიზაციით).

ქართულ **ძღუ-ან-** (<***ძღჳ-ან-**) ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ჯღ-ონ-** (<***ჯღჳ-ონ-**), ლაზური **ნჯღ-ონ-** (<***ჯღჳ-ონ-**) და სვანური **ჟღჳ-ან-** (<***ჯღჳ-ან-**).

ქართული **ძღუ-ენ-<ძღუ-ან-** უმლაუტის შედეგად (იხ. სარჯველაძე 1985, 197).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1914, 60-62); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ა. შანიძემ (Шанидзе 1941, 183). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ძღჳ-** და ***ძღჳ-ან-** არქეტიპები (ЭСКЯ, 240; 241; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 432; Klimov 1998, 285).

***ძეძგ-**

ქართ. **ძეძგ-** **ძეძგ**-ვ-ა «ჩეჩქვა; ნაყვა; ბეჟვა»; **ძეძგ**-ავ-ს; და-**ძეძგ**-ა ...

მეგრ. **ჯგვაჯგ-** **ჯგვაჯგ**-ვ-აფ-ი «დაჯახება; წაბიძგება»

ქართული **ძეძგ-** (<***ძეძგ-**) ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **ჯგვაჯგ-** (<***ჯაჯგ-**; თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07. **ვ** განვითარებულია).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***ძჳ-**

ქართ. **ძუ-** **ძუ**-ელ-ი; და-**ძუ**-ელ-ებ-ა; და-**ძუ**-ელ-ებ-ულ-ი ...

მეგრ. **ჯვ-** **ჯვ**-ეშ-ი «ძველი»

ლაზ. **ჯვ-/მჯვ-/ნჯვ-** **ჯვ**-ეშ-ი/**მჯვ**-ეშ-ი/**ნჯვ**-ეშ-ი «ძველი»; ო-**მჯვ**-ენ-უ «დაძველება»; დი-**მჯვ**-ენ-ერ-ე-ნ «დაძველებულა»; დი-**მჯვ**-ენ-უ «დაძველადა» ...

სვან. **ჯჳ-** **ჯჳ**-ინ-ელ «ძველი»; ლი-**ჯჳ**-ნ-ა̈ლ-ე «დაძველება»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: რომელმან გამოიღის საუნჯისაგან ს[illegible]სისა ახალი და **ძუელი**, მ. 13,52 (ხანმ.); ჰჭამდეთ **ძუელსა** და **ძუელისძუელსა** და **ძუელი** წინაშე პირსა ახალთასა

გამოსდვათ, ლევ. 26,10 (მცხეთ.); ესრეთვე სამოსელსა, **ძუელძულსა** და დაბებკულსა, გლახაკთა განუყოფენ, A-1105 245v; არაჲ ემოსა, თჳნიერ ფლასისა **ნაძუელი**, რომელი შემოედვა წელთა მისთა, ბალავარ. 119,19-22 ბ და სხვ.

ქართულ **ძჳ-** (<***ძჳ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჯვ-**, ლაზური **ჯვ-** (**მჯვ-** და **ნჯვ-** ფორმებში **მ** და **ნ** განვითარებულია) და სვანური **ჯჳ-**.

ქართული **ძუ-ელ-** და მეგრული **ჯვ-ეშ-** შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 72); ქართული **ძუ-ელ-** და სვანური **ჯჳ-ინ-ელ-** — ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 592); ლაზური **ჯვ-ეშ-** მოიხმო ნ. მარმა (Марр 1912a, 39); ლაზური **ჯვ-ენ-** — არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 436); სვანური **ჯჳ-ინ-** ზმნური ფუძე — გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 238). მანვე საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ძჳ-** (Klimov 1998, 286), ***ძჳელ-** და ***ძჳენ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 238; შდრ.: Klimov 1998, 286).

***ძიგ-**

ქართ. **ძიგ-** **ძიგ-ძიგ**-ებ-ს; **ძიგ-ძიგ**-ი ...

ლაზ. **ჯგ-** ო-**ჯგ**-იალ-უ «ჟრიალი»; ო-**ჯგ**-იალ-აფ-ს «აჟრიალებს» ...

სვან. **ჯგ-** ლი-**ჯგ**-ჷნ-ე «ძიგძიგი»; ა-**ჯ-ჯგ**-ჷნ-ე «აძიგძიგებს»

ქართულ **ძიგ-** (<***ძიგ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ჯგ-** (<***ჯიგ-**) და სვანური **ჯგ-** (<***ჯიგ-**). სვანური **ჯ-ჯგ-** რედუპლიკაციის შედეგად არის მიღებული, ისე როგორც ქართული **ძიგ-ძიგ-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 238); ლაზური მასალა მოიხმო ზ. სარჯველაძემ (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 433). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ძიგ-ძიგ-** არქეტიპი ((ЭСКЯ, 238; Klimov 1998, 287).

***ძილ-**

ქართ. **ძილ-** **ძილ**-ი «ჩონგურის სიმი»; **ძილ**-ა ძაფი «ორმაგი ძაფი»

ლაზ. **ჯილ-** ო-**ჯილ**-ა-შ-ე «ხილის შესაგროვებელი ბადე»

სვან. **ჯილ-/ჯჷლ-** **ჯილ/ჯჷლ**-ჲ-ჲ (ბზმ.)/**ჯჷლ** (ბქვ.) «სიმი; ლარი»

**ძილ-** დასტურდება ქართული ენის გურულ დიალექტში.

ქართულ **ძილ-** (<***ძ̣ილ-**) ძირს შეესატყვისება სვანური **ჯილ** (**ჯჷლ-** <**ჯილ-**). არ არის გამორიცხული ამავე ძირს უკავშირდებოდეს ლაზური **ჯილ-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ძ̣ილ-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1991, 17; შდრ.: აბულაძე 1960, 219).

***ძ̣ინ-**

ქართ. **ძინ-** მო-გუ-**ძინ**-ა «მოგვხედა»

მეგრ. **ჯინ-** **ჯინ**-ა «ყურება; ლოდინი»; ვ-ი-**ჯინ**-ე-ქ «ვიყურები; ვიხედები»; ვ-უ-**ჯინ**-ე «ვუყურე»; მა-**ჯინ**-ე «მხედველი»; ო-**ჯინ**-უ/ინო-**ჯინ**-ა «ხედვა»; **ჯინ**-ელ-ი «ნანახი» ...

**ძინ-** ძირი დასტურდება ადიშის ოთხთავში: რომელთა **მოგუძინნეს** ჩუენ მზემან აღმომავალმან, ლ. 1,78 C; შდრ.: **მომხედა** ჩუენ მზემან აღმომავალმან DE.

ქართულ **ძინ-** (<***ძ̣ინ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჯინ-** და ლაზური **ჯინ-**/**ჯვინ-** (**ჯვინ-** ძირში **ვ** განვითარებულია).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 25).

***ძ̣ინ-/ძ̣ილ-**

ქართ. **ძინ-/ძილ-** ს-**ძინ**-ავ-ს; და-ი-**ძინ**-ა; და-**ძინ**-ებ-ა; და-**ძინ**-ებ-ულ-ი; **ძილ**-ი; მო-**ძილ**-ი ...

მეგრ. **ჯირ-/ნჯირ-** **ჯირ**-ა/**ნჯირ**-ა/დო-**ნჯირ**-ა «წოლა; ძილი»; მი-კო-**ნჯირ**-ა «წამოწოლა»; ვ-ო-**ნჯირ**-უ-ან-ქ «ვაწვენ დასაძინებლად»; მ-ა-**ნჯირ**-ე «შემიძლია წოლა»; ო-**ნჯირ**-ალ-ი «საწოლი» ...

ლაზ. **ჯინ-/ჯირ-/ნჯირ-** ო-**ჯინ**-უ «დაწოლა»; დე-ვ-**ჯინ**-ამ «ვწვები; ვიძინებ»; დე-ვ-ი-**ჯინ**-ი «დავწექი»; მოლო-ვ-ო-**ჯინ**-ამ «ვაწვენ»; ნო-**ჯინ**-უ «მიყრდნობა; მიწოლა»; მე-ვ-ა-**ჯინ**-ამ «ვეყრდნობი; ვაწვები»; მე-ვ-ა-**ჯინ**-ი «მივეყრდენი; მივაწექი»; ო-**ნჯირ**-უ/**ჯირ**-ომ-ა «დაძინება; დაწოლა»; ვ-ი-**ნჯირ**-ამ «ვიძინებ; ვწვები»; მ-ა-**ნჯირ**-ე-ნ «მეძინება; ძილი მინდა»; **ჯირ**-ი «ძილი»; **ჯირ**-ონ-ი «ძილისგუდა»; ო-**ნჯირ**-ე «საწოლი; ლოგინი» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: მოწაფენი მისნი ღამჱ მოვიდეს და წარიპარეს იგი, ვიდრე ჩუენ **მეძინა**, მ. 28,13 L; მ. 28,13

(ხანმ.); ყრმაჲ ეგე არა მომკუდარ არს, არამედ **ჰძინავს**, მრკ. 5,39 (ჰაემ.); არა ვსცე **ძილ** თუალსა ჩემსა, არცა რულილ წამთა ჩემთა, ფსალმ. 131,4; შეიმოსის სამოსელი დაპებული ყოველმან **მოძილმან**, იგავნი 23,21 O; მღჳძარჱ იგი **მოძილსა** მას განაფრთხობნ, Sin.-97 53v; მღჳძარებითა **მოძილობასა** ... განაქიქებს, Jer.-9 39v,17b; მოვიდა მოწაფეთა და პოვნა იგინი **მძინარენი**, მ. 26,40 V; **უძილ** ვიყავ და დავადგერ, ვითარცა სირი მხოლოჲ სართულსა ზედა, ფსალმ. 101,8 და სხვ.

ქართულ **ძინ-/ძილ-(<*ძრნ-/ძრლ-)** ფორმებს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჯირ- (ნჯირ-<ჯირ-)** და ლაზური **ჯინ-/ჯირ- (ნჯირ-<ჯირ-**. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

ქართული **ძინ-** და მეგრული **ჯირ-** შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1844, 16); ლაზური ექვივალენტები გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 434). ქართული **ძილ-**, მეგრული **ჯირ-** და ლაზური **ჯირ-** ერთმანეთს არნ. ჩიქობავამ შეუდარა (ჩიქობავა 1938, 435). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ძრლ-** და ***ძრნ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 238; Klimov 1998, 287).

***ძრრ-**

ქართ. **ძირ-** **ძირ**-ი «ძირი; ფესვი»; სა-**ძირ**-კ-უ-ელ-ი

მეგრ. **ჯინჯ-** **ჯინჯ**-ი/**ჯინ**-ი «ძირი»; **ჯინჯ**-ამ-ი «ძირიანი»; **ჯირ**-კ-ი **ჯიკ**-ი «ჯირკი»

ლაზ. **ჯირ-/ჯიჯ-** **ჯიჯ**-ი «ძირი»; **ჯირ**-ეკ-ი «ჯირკი»

დასტურდება ძველ ქართულში: ყოველი ნერგი, რომელი არა დახნერგა მამამან ჩემმან ზეცათამან, **ძირითურთ** აღიფხურეს, მ. 15,13 (ხანმ.); იყო ვენაჴი წინაშე ჩემსა, და ვენაჴსა მას სამნი — **ძირნი**, შესაქმ. 40,10 O; დაჰნერგენ იგინი, და დაიმტკიცნეს **ძირნი**, იერ. 12,2 OJ; ელმოდეს ეფრემს, **ძირნი** მისნი განჴმა (!), ოსე 9,16 O და სხვ.

ქართულ **ძირ-** (<***ძრრ-**) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ჯიჯ-** და მეგრული **ჯინჯ-** (<**ჯიჯ-**. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98. შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4. **ჯინ-<ჯინჯ-**).

**ძირ**-ს უნდა უკავშირდებოდეს სა-**ძირ**-კ-ვ-ელ-/სა-**ძირ**-კ-უ-ელ-ი, რომელიც **ძირ-კ**- ფუძეს შეიცავს (შდრ.: მეგრ. **ჯირ-კ**-/**ჯი-კ**- : ლაზ. **ჯირ-ეკ**-; იხ. სარჯველაძე 1964, 145-147).

ქართული და მეგრული ენების მასალის შესატყვისობის შესახებ ვარაუდი ა. ცაგარელმა გამოთქვა (Цагарели 1880, 64); ლაზურის მასალა მოიხმო კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 152; იხ. აგრეთვე ЭСКЯ, 238). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ძირ**- (ЭСКЯ, 238; Klimov 1998, 288) და ***ძირ-კჳ**- (Klimov 1998, 288).

***ძიცხჳ**-

ქართ. **ციცხუ**- **ციცხუ**-ი; **ციცხვ**-ი (ახ. ქართ.)

სვან. **ჟიშხ**-/**ჟჷშხ**- **ჟიშხ**-ე/**ჟჷშხ**-ა «ციცხვი»

დასტურდება ძველ ქართულში: ჰქმნე პინაკები მისი და ფსიადები, ტაკუკები და **ციცხუები**, გამოსლვ. 25,29 O; ტაბლასა მას წინაშესა დასდვან მას ზედა ყოვლადძოწეული სამოსელი და პინაკები და ფიალები და **ციცხუები** და ტაკუკები, რიცხუთა 4,7 (მცხეთ.).

ქართულ **ციცხუ**- (<***ძიცხჳ**- ასიმილაციით) ფორმას შესატყვისება სვანური **ჟიშხ**- (<***ჯიშხ**-<***ჯიჩხ**-; იხ. მაჭავარიანი 1965, 31. **ჟიშხ-ე** <***ჟიშხ-ა-ჲ**).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 150; იხ. აგრეთვე მაჭავარიანი 1965, 31; 32; 34; 47; 116).

***ძიხე**-

ქართ. **ციხე**- **ციხე**-ჲ; **ციხე**-ქალაქ-ი; **ციხ-ის-ციხე**-ჲ

მეგრ. **ჯიხა**- **ჯიხა** «ციხე»; **ჯიხ**-ურ-ი «id.»; ნო-**ჯიხ**-ევ-ი (ტოპონიმი)

ლაზ. **ჯიხა**- **ჯიხა** «ციხე»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ექუსი წელი **ციხესა** მას შინა ალასრულა, შუშ. 10,25; მე, გურგანელმან, მირიანის ყმამან, თარხონის ძისამან, ატენის **ციხისთავმან**, ავაგენ ატენს სახლნი, გურგანელის წარწ.; დაიპყრა **ციხისციხჱ** იგი სიონისაჲ, II მეფ. 5,7 O; დაემკჳდრა დავით **ციხისციხესა** მას, იქვე 5,9 O და სხვ.

ქართული **ციხე**- (<***ძიხე**-) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჯიხა**- და ლაზური **ჯიხა**-.

მეგრულიდან ნასესხები **ჯიხური** გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში („**ჯიხური** ხის კოშკი»).

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 34); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და ***ძრხე-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 239; Klimov 1998, 288).

***ძოჳ-**

ქართ. **ძოვ-** **ძოვ**-ს; მ-**ძოვ**-არ-ი; სა-**ძოვ**-არ-ი ...

ლაზ. **ჯუმ-/ჯუფ-**; **ჯვ-/ჯ-** მ-**ჯუმ**/ბ-**ჯუფ** «ვძოვ»; **ჯუმ**-ს «ძოვს»; **ჯუმ**-ან «ძოვენ»; ო-**ჯვ**-ინ-უ «ძოვა»; ო-**მჯვ**-ინ-ამ-ს «აძოვებს»; ო-**ჯ**-უ «ძოვება» ...

სვან **ჯჷბ-** ლი-**ჯჷბ**-ე «პირის ლუკმით გავსება»; ხჷ-ი-**ჯჷბ**-ე «ვიტენი»; ლუ-**ჯჷბ**-ე «გატენილი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ასუთ ცხოვართა და წარვედით და **აძოვებდით** მათ, შესაქმ. 29,7 O; ხიყო მუნ კოლტი ღორთაჲ დიდძალი მთასა გარე **მძოვარი**, მრკ. 5,11 (ხანმ.); სიტყუამან მათმან, ვითარცა სრსჳლმან, **საძოვარი** პოვის, ტიმ. მიმართ II 2,17 და სხვ.

ქართულ **ძოვ-** (<***ძოჳ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ჯუმ-/ჯუფ-** (<***ჯოჳ-**) და სვანური **ჯჷბ-** (<***ჯოჳ-**).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 437); სვანური ექვივალენტი გამოვლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 44-45). გ. კლიმოვმა ***ძოჳ-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 240; Klimov 1998, 290; შდრ.: Schmidt 1962, 153; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 436).

***ძჳუ-**

ქართ. **ძუ-** **ძუ**-ჲ

მეგრ. **ჯუ-** **ჯუ**-ა «ძუ»

გვხვდება ძველ ქართულში: რაჟამს შვნის **ძუმან** ლომმან ლეკუნი, მკუდარნი სხნის, შატბ. კრებ. 176,17-18; პირველი იგი, ვითარცა ლომი **ძუვი**, და ფრთენი ესხნეს მას, ვითარცა ორბისანი, დანიელ 6,4 J; **ძუვნი** ლომნი ენითა ჰლოშნიდეს ფერჴთა მათთა, Sin.-11 221v და სხვ.

ქართულ **ძუ-** (<***ძჳუ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჯუ-** (**ჯუ-ა**). სვანური **ჯუა** მეგრულიდან უნდა იყოს ნასესხები (შდრ.: ჟღენტი 1949, 130; ЭСКЯ, 241).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1938, 88). გ. კლიმოვმა ***ძჳუ-** არქეტიპი აღადგინა საერთო-

ქართველური ფუძე-ენის დონისათვის (ЭСКЯ, 240; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 436; Klimov 1998, 290).

***ძუ-**

ქართ. **ძუ-** **ძუ**-ა

მეგრ. **ჯუ-** **ჯუ**-ა

სვან. **ჯი-/ჯჷ-** **ჯი/ჯჷ** «ცხენის კუდის ბალანი»

ქართულ **ძუ-** (<***ძუ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჯუ-** (**ძუ-ა** ფუძის შესატყვისია მეგრული **ჯუ-ა**. შესატყვისობა ქართ. **ა** : მეგრ. **ა** : ლაზ. **ა** აუსლაუტში კანონზომიერია; იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25) და სვანური **ჯი/ჯჷ**(<***ჯუ**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII 111); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ნ. მარმა (Марр 1915a, 773).

***ძუŵან-/ძუŵნ-**

ქართ. **ძუვნ-** მ-**ძუვნ**-ობ-ა/მ-**ძუნ**-ა-ობ-ა; ა-მ-**ძუვნ**-ებ-ა ...

მეგრ. **ჯუნ-** **ჯუნ**-აფ-ა «კოცნა»

ლაზ. **ჯუნ-** ო-**ჯუნ**-დ-ინ-უ «კოცნა»; ა-**ჯუნ**-დ-უ „აკოცა» ...

სვან. **ჯŵäნ-** ლი-**ჯŵäნ**-ი «დამაკება»; ად-**ჯუŵნ**-ე «დაამაკა»; ლი-**ჯŵან**-ŏლ «ამძუვნება» ...

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება: «**მძუვნობა** ძაღლთა და მჴეცთ მაკინტლობა».

ქართულ **ძუვნ-** (<***ძუŵან-**) ფორმას შეესატყვისება მეგრული **ჯუნ-**, ლაზური **ჯუნ-** და სვანური **ჯუŵäნ-/ჯუäნ-/ჯუŵნ-**.

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 438); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 37). ისმის საკითხი ***ძუŵან-** ფორმის ***ძუ-** ძირთან მიმართების შესახებ.

***ძუმ-**

ქართ. **ძმ-** **ძმ**-არ-ი

მეგრ. **ჯუმ-/ჯიმ-** **ჯუმ**-ორ-ი «ძმარი»; **ჯიმ**-უ «მარილი»; **ჯიმ**-ოლ-უ-ა «დამარილება» ...

ლაზ. **ჯუმ-/ნჯუმ-** **ჯუმ**-უ/**ნჯუმ**-უ «მარილი»; **ჯუმ**-ონ-ი «მარილიანი»; **ჯუმ**-ორ-ი «ძმარი»; ო-**ნჯომ**-ორ-უ «დამარილება»; ბ-**ჯუმ**-ორ-უფ «ვამარილებ» ...

სვან. **ჯიმ-**/**ჯჷმ-** **ჯიმ**/**ჯჷმ** «მარილი»; მჷ-**ჯიმ** «მარილიანი»

დასტურდება ძველ ქართულში: მოხცეს მას **ძმარი** ნავღლითა შეზავებული, მ. 27,34 (ხანმ.); გევედრები ... გამოზრდილთაგან **ძმარსუმეულისა**, A-129 261r,24-25b; რჩეულთა ღჳნოთა თჳთ სუმენ, ხოლო **შეძმარებულსა** ქურივთა და ობოლთა განუყოფენ, A-1105 245v და სხვ.

ქართულ **ძმ-** (<***ძუმ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჯიმ-** (<**ჯუმ-**), ლაზური **ჯუმ-** (**ნჯუმ-**<**ჯუმ-**; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **ჯიმ**/**ჯჷმ**.

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 32); მეგრული **ჯიმ-უ** და სვანური **ჯიმ**/**ჯჷმ** ფორმები დააკავშირა პ. ჭარაიამ (Чарая 1912, 23); ქართული **ძმ-არ-** და მეგრული **ჯიმ-** შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 75); ლაზური ექვივალენტი გ. დეეტერსმა გამოავლინა (Deeters 1926, 51); სვანური – გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 240). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ძმ-** (ЭСКЯ, 239; შდრ.: Klimov 1998, 289), ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის – ***ძმარ-** (ЭСКЯ, 240; Klimov 1998, 289; იხ. აგრეთვე Deeters 1926, 51).

# წ

***წ-**

ქართ. **წ-** ალმო-**წ**-ებ-ა; და-ა-**წ**-ო-ს; და-ა-**წ**-ე-თ ...

მეგრ. **წ-** გე-**წ**-უ-აფ-ა «ჩაწება»; გი-ვ-ო-**წ**-ჷნ-ქ «ვაწებ»; გე-**წ**-უ-აფ-ილ-ი «ჩაწებული» ...

ლაზ. **ნწ-** ო-**ნწ**-უ «ჩაწება»; დოლო-ვ-ო-**ნწ**-ი «ჩავაწე»; ვ-ო-**ნწ**-აფ «ვაწებ» ...

დასტურდება ძველ ქართულში: კალამი **აღმოიწების**, პარიზ. მარხვ. 266v,17; გული თჳსი სახედ ღრუბლისა **აღმოაწო** წყაროსა მას ცხოველსმყოფელსა, A-162 165v,2-4b; A-129 201v,12-15b; პატივი ქენჯნითურთ მსგავს არს მახჳლსა, თაფლსა შინა **აღმოწებულსა**, A-35 16r; მოიღეთ კონაჲ უსუპი და **დააწეთ** სისხლსა მას და სცხეთ წინაშე კარსა,

გამოსლვ. 12,22 O; იქმნების, ვითარცა კალამი, ენაჲ ჩემი, სულისა მიერ წმიდისა შეპყრობილ და **დაწებულ**, შატბ. კრებ. 390,16 და სხვ.

ქართულ **წ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წ**- და ლაზური **ნწ**- (<**წ**- **ნ**-ს განვითარების შედეგად. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 391); მეგრული ექვივალენტი ჰ. ფენრიხმა დაძებნა (Fähnrich 1987). ***წ**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 241).

***წაჳ**-

ქართ. **წავ**- ა-ს-**წავ**-ებ-ს; ს-**წავ**-ებ-ა ...

მეგრ. **წო**-/**წუ**-/**წი**-/**წ**- მ-ი-**წო**-უ/მ-ი-**წუ**-უ «მითხრა»; ვ-უ-**წი**-ინ-ქ «ვეუბნები»; ვ-უ-**წი**-ი «ვუთხარი»; გ-ი-**წ**-ოლ-ენ-ს «გეუბნება» ...

ლაზ. **წვ**-/**წ**- უ-**წვ**-ეს «უთხრეს»; უ-**წ**-უ «უთხრა»; უ-**წოლ**-ემ «ეტყვი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: სწავლასა მას შჯულისასა არა შეირცხჳნეს, რომელ-იგი მისთჳს **მოხასწავებდა**, ხანმ. მრავალთ. 6r,9-12b; უფალო, **გუასწავე** ჩუენ ლოცვაჲ, ვითარცა-იგი იოჰანე **ხასწავა** მოწაფეთა თჳსთა, ლ. 11,1 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **წავ**- ძირს შეესატყვისება მეგრული **წო**- (<***წოჳ**-; **წუ**-/**წი**-/**წ**- <***წოჳ**-) და ლაზური **წუ**-/**წვ**- (<***წოჳ**-).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 393-394); ქართული ექვივალენტი ჰ. ფენრიხმა გამოავლინა (Fähnrich 1987, 36).

***წათხ**-

ქართ. **წათხ**- **წათხ**-ი «მლაშე; ბალღამი; შრატი»

[მეგრ.] **წუთხ**- **წუთხ**-ე «მლაშე»

[ლაზ.] **წუთხ**- **წუთხ**-ე/**მწუთხ**-ე «მარილიანი»

სვან. **წӓთხ**- **წӓთხ** «მჟავე; მწარე; შრატი»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**წათხი** მლაშე ბალღამი». თანამედროვე ქართულში ამ სიტყვას სხვა მნიშვნელობა აქვს: «ყველის შესანახავად მომზადებული მარილიანი შრატი, ან წყალი».

ძველ ქართულში დასტურდება **წუთხი**: ძაღლნიცა მოვიდიან და ჰლოშნიედ **წუთხსა** მას წყლულებათა მისთასა, მამ. სწავლ. 58,28-29; სიბოროტე დადუმებულ სენ **წუთხიან** ექმნების სულსა, A-689 50r,18-

20a; ამისსა **წუთხიანობისა** ჩუენებად ვისსამე იიძულა ოდესმე, იქვე 263r,15-17b; დაყენებაჲ ვნებისაჲ და შებრძჳლებაჲ წყლულისა **წუთხმდინარისაჲ**, დიდი სჯ. 405,30; სული ბიწიან და ყოვლად **წუთხმცენარე** არს, პარიზ. მარხვ. 242v,26-27 და სხვ.

**წუთხ-**, ქართული **წათხ-** ძირის მეგრულ-ლაზური შესატყვისი, ამ ენებიდან ჩანს ნასესხები. ლაზური **წათხ-** ქართულიდან არის შეთვისებული.

ქართულ **წათხ-** ძირს შეესატყვისება სვანური **წӑთხ-** (შდრ.: Klimov 1998, 292).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 28; შდრ.: ჩიქობავა 1938, 243; 392; ЭСКЯ, 246).

***წალ-**

ქართ. **წალ-** **წალ**-ი «უშობელი თხა; ვაცი»

სვან. **წელ-** **წელ** «ვირი»

გვხვდება ძველ ქართულში: მოჰგუაროს მათთჳს, რომელნი ცოდნა, უფალსა ცოდვისათჳს, რომელი ცოდა, ნეზჳ ცხოვართაგან ტარიგი, ანუ **წალი** თხათაგან ცოდვისათჳს, ლევ. 5,6 (გელ.).

შესაძლოა, ქართული **წალ-** ძირის შესატყვისი იყოს სვანური **წელ** (<***წӓლ**<***წალ**). გასათვალისწინებელია, რომ სემანტიკური სხვაობა დიდია.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1980b, 73).

***წალ-**

ქართ. **წალ-** **წალ**-ა «ჩირქი»

სვან. **წალ-** **წალ** «ჩირქი; ნაღველი»

დასტურდება ძველ ქართულში: ქმნულკეთილი იგი და ხატშუენიერი და უშუერი იგი ერთსახედ აჩუენებდენ, რამეთუ ყოველივე მატლ და წუთხ და **წალა** იქმნას, მამ. სწავლ. 225,21-23; აღესვა მას ჩნდჵ და შეუდგა **წალაჲ**, Sin.-8 367v; მიყო ჴელი თჳსი წუთხსა მას და **წალასა**, A-1105 172v და სხვ.

ქართული **წალ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს სვანური **წალ** (ძნელია ამ ლექსემის სვანურში სესხების გამორიცხვა).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1991, 17).

***წამ-**

ქართ. **წამ-** **წამ**-ებ-ა «მცნება; შეტყობინება»

ლაზ. **წუმ-** დო-ვ-უ-**წუმ**-ე «დავუბარე»

დასტურდება ძველ ქართულში: რომელი ვიხილეთ, **ვწამებთ**, ი. 3,11 (ხანმ.); უკუეთუ მრქენალი იყოს კუროჲ იგი გუშინდითგან და ძუღუანითგან და **იწამონ** უფალი იგი მისი, არა აღილოს იგი შოვრის და მოკლას მან მამაკაცი ანუ დედაკაცი, კუროჲ იგი ქვითა განიტჳნენ და უფალი მისი მის თანავე მოკუდეს, გამოსლვ. 21,29 O; რომელი ვიხილეთ, **ვწამებთ**, და **წამებასა** ჩუენსა არა შეხიწყნარებთ, ი. 3,11 (ხანმ.) და სხვ.

ქართული ენის ზოგიერთ დიალექტში (გურული, აჭარული) **და-მო-წმ-ებ-ა** «დაბარებას» აღნიშნავს (ღლონტი 1974, 179).

ქართულ **წამ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **წუმ-** (<***წომ-**; **ო>უ** **მ**-ს ზეგავლენით. ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***წარ-**

ქართ. **წარ-** **წარ**-ვედ; **წარ**-სლვა; **წარ**-ყვანება ...

მეგრ. **წო-** **წო**-ბირაფა «წამღერება»; **წო**-უბირუ «წაუმღერა»

დასტურდება ძველ ქართულში: ნუ **წარგაქუნ** ბალანტი, ლ. 10,4; ეცა ბერსა სული მყრალობისა ეშმაკისაჲ, და ჰგონებდა, ვითარმედ სიმყრალე რაჲმე არს ადგილსა ამას, და **წარჰბერა** და თქუა, მამ. ცხორებანი 159,9; იწყოს მონაზონმან და მსოფლიოთა ზრუნვათა **წარებლარდნოს**, A-1105 79r; ორგულო, კაცად-კაცადმან თქუენმან არა აღხჳსნისა ჴარი, გინა ვირი ბაგათაგან თჳსთა და **წარიბის** და ხასჳს მას წყალი, ლ. 13,15 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **წარ-** ზმნისწინის გამარტივებული **წა-** დასტურდება IX საუკუნიდან: მისისა შობისა წიგნი **წაიკითხონ**, სინ. მრავალთ. 216,3.

ქართულ **წარ-** ზმნისწინს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წო-**.

მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 292-293).

***წარ-/წრ-**

ქართ. **წარ-/წრ-** **წრ**-აფ-ა; მო-ვ-ე-ს-**წარ**; ი-**წრ**-აფ-ე; მო-**წრ**-აფ-ე; მ-**წრ**-აფ-ლ/მ-ს-**წრ**-აფ-ლ ...

მეგრ. **წორ-** **წორ**-აფ-ა «გასწრება»; ვ-უ-**წორ**-უ-ან-ქ «ვასწრებ»; ვ-უ-**წორ**-ე «გავასწარი»; მა-**წორ**-აფ-ალ-ი «გამსწრები»; **წორ**-აფ-ილ-ი «გასწრებული»; ო-**წორ**-აფ-ალ-ი «გასასწრები» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ზაქე, **იწრაფე** და გარდამოჴედ, ლ. 19,5 (ხანმ.); მოვიგონოთ ყოველივე **წრაფაჲ** ყოველთათჳს, ხანმ. მრავალთ. 12r,21-22b; რომელსა-ესე მივეახლებით, რომელიმცა **გუაწრაფებდა** მიახლებად სასუფეველსა, ხანმ. მრავალთ. 10v,2-5b; რაჟამს ცისკარი იყო, **ასწრაფებდეს** ანგელოზნი იგი ლოტს, შესაქმ. 19,14 O; სურვილითა მით მოწლებისაჲთა **მოისწრაფის** მო-წევნად მუნ, სინ. მრავალთ. 225,6-7; **მწრაფლ** წარგზავნნენ იგინი, სიბრძნ. 19,2 O და სხვ.

ქართულ **წარ-/წრ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წორ-**.

ლაზურსა და სვანურში შესატყვისი ძირი არ ჩანს (შდრ.: თოფურია 1960, 155).

ქართულ **სწრაფა, მოსწრაფე, მსწრაფლ** ... ფორმებში **ს** განვითარებულია.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. როგავამ (როგავა 1943, 838; იხ. აგრეთვე Bouda 1954-1956, 202). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***წარ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 242; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 440; Klimov 1998, 293).

***წაფ-**

ქართ. **წაფ-** მო-**წაფ**-ე; მ-**წაფ**-ელ-ი «გამძროლი»; გა-**წაფ**-ა «ასწავლა»; გა-**წაფ**-ვ-ა ...

ლაზ. **წოფ-/მწოფ-/ნწოფ-** ო-**ნწოფ**-ულ-უ «სწავლება»; ვ-ი-**მწოფ**-ულ-ე-რ «ვსწავლობ; ვბრძენდები»; ვ-ო-**ნწოფ**-ულ-ა-მინონ «ვასწავლი; დავაბრძენებ»; დო-ი-**ნწოფ**-ულ-ი «ვისწავლე; დავბრძენდი»; **ნწოფ**-ულ-ა «სასწავლებელი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ჰრქუა **მწაფელსა** ეტლისა მისისასა: მოაქციენ ჴელნი შენნი და განმიყვანე მე ბრძოლისა ამისგან, რამეთუ მელმის, II ნეშტ. 18,33 (მცხეთ.); იგიცა **მოწაფე** ყოფილ ხიყო იესუჲსა, მ. 27,57 (ხანმ.); ასხურა ცხენებსა და **ეტლისმწაფელთა** მისთა, Sin.-11 333 და სხვ.

ქართულ **წაფ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **წოფ-** (**მწოფ-/ნწოფ-**<**წოფ- მ** და **ნ** თანხმოვნების განვითარების შედეგად).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 402). ***წაფ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინეს ჰ. ფენრიხმა და ზ. სარჯველაძემ (ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 441; იხ. აგრეთვე Klimov 1998, 293).

***წდ-**

ქართ. **წდ-** **წდ**-ევ-ა «დასხმა; დალევინება»; ი-**წდ**-ევ-ს «სვამს»; უ-**წდ**-ევ-ენ «უსხამენ; ასმევენ»; მ-**წდ**-ე «მერიქიფე; მეღვინე»; სა-**წდ**-ე «სასმისი» ...

სვან. **წჷდ-** **წჷდ**-ა̈-ჲ «მწდე»

დასტურდება ძველ ქართულში: მძლავრნი იგი თქუენნი, რომელნი **იწდევენ** თაფლუჭსა, ესაია 5,22 J; აღდგა ხუცესი **წდევად** სტამნითა წყლისა, ნოვ. II 77,19; სასუმელი **წდეულ** არს შენდა და ჯერ-არს მისი შესუმაჲ, Jer.-24 14v,28-29; წესი მსახურთა მისთაჲ და სამკაული მისი და **მწდენი** მისნი და საჭურისნი მისნი, III მეფ. 10,7 J; ამას ყოველსა ზედა იყვნიან ტრაპეზთმოძღუარნი და **მწდეთმოძღუარნი**, ბას. კეს. სწავლ. 185,30 და სხვ.

ქართული **წდ-** ძირის სვანური შესატყვისი არის შემონახული მიმღეობაში **წჷდ-ა̈-ჲ** (შდრ.: **ცხემ-ა̈-ჲ** «მოზარდი»).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***წებ-**

ქართ. **წებ-** **წებ**-წკალ-ი «პატარა გაზი თმის ამოსაგლეჯად»

სვან. **წაბ-/წბ-** **წაბ** «სამართებელი»; ლი-**წბ**-ურ-ე «გაპარსვა»

**წებ-** დასტურდება ქართული ენის ფშაურ დიალექტში.

სავარაუდოა, ქართული **წებ-** ძირის შესატყვისი იყოს სვანური **წაბ-** (<***წებ**-ა ე. წ. შებრუნებული უმლაუტის შედეგად. ამ მოვლენის შესახებ იხ. ქალდანი 1969. **წბ-<წებ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 36).

***წეჳ-/წი-**

ქართ. **წევ-/წი-** შე-**წევ**-ნ-ა; მ-ე-**წი**-ე «დამეხმარე»; შე-მ-**წევ**-ნ-ელ-ი «დამხმარე»; შე-მ-**წე**-ყოფა «დახმარება» ...

სვან. **წჳ-** ნა-**წჳ**-ა̈ნ-უნ (ბზ.) «შესაწევარი»; ნა-**წეჳ**-ანუნდ (ანდაზ.) «შესაწევად, დასახმარებლად»

დასტურდება ძველ ქართულში: მრწამს, **მეწიე** ურწმუნოებასა ჩემსა, მრკ. 9,25 C; L; მშრომელთა ამას ეკლესიასა შინა შეხეწიე, ბოლნ. III წარწ.; ქადაგებდეს ყოველსა ქუეყანასა უფლისა **შეწევნითა**, მრკ. 29,20; ქრისტე იესუჲს მიმართ არცა წინადაცუეთილებაჲ რაჲ შემძლებელ არს, არცა წინადაუცუეთელებაჲ, არამედ სარწმუნოებაჲ, სიყუარულისაგან **შეწევნული**, გალატ. 5,6; ვადიდოთ და გუკურდეს გამოუთქუმელი იგი და ყოველთა ზედა **შემწევნელი** ღმრთისა სიბრძნისა განგებულებაჲ, Ath.-79 44v,17-19 და სხვ.

ქართულ **წევ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **წეჺ-/წჺ-**, რომელიც გამოვლინდება მიმღეობურ ფორმებში.

***წელ-**

ქართ. **წელ-** **წელ-**ი; **წელ-**ი-**წ**-ად-ი; **წელ-**ი-**წ**-დ-ეულ-ი ...
მეგრ. **წი-/წჷ-/წო-** **წი/წჷ** «წელს; წლეულს»; გო-**წო**-ს «შარშან»
ლაზ. **წო-** ჰამ **წო** «წელს; წლეულს»; გო-**წო**-ს/გო-**წო** «შარშან»

დასტურდება ძველ ქართულში: აჰა, ესერა, სამი **წელი** არს, ლ. 13,7; ქადაგებად **წელიწადი** უფლისაჲ შეწყნარებული, ლ. 4,19 (ხანმ.); ცხოვარი სრული ვერძი **წელიწადეული** იყოს თქუენდა, გამოსლვ. 12,5 O; შეკრიბეთ ნაყოფი **წელიწადითი წელიწადად**, რამეთუ შჭამდეთ მოაბისა თანა, ესაია 29,1 J და სხვ.

ქართულ **წელ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **წი/წჷ** (<***წუ**; შესატყვისობისათვის ქართ. **ელ** : მეგრ. **უ** : ლაზ. **უ** იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 89-90).

უფრო რთულია მეგრული **წო-** და ლაზური **წო-** ფორმების ქართულ **წელ-** ძირთან მიმართების საკითხი.

ქართველურ ენათა მასალა შეპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 205). ***წელ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 242; Klimov 1998, 293).

***წეს-**

ქართ. **წეს-** უ-**წეს**-ს «ეძახის»; მი-უ-**წეს**-ა «დაუძახა; უბრძანა; ამცნო»; მო-უ-**წეს**-ნ «ეძახის; პატიჟებს» ...
მეგრ. **წის-** **წის**-აფ-ა «დაპატიჟება»
სვან. **წეს-/წს-** ლი-**წს**-ი/ლი-**წჰ**-ი «დაპატიჟება»; ქა-**წს**-ი-ხ «პატიჟებენ»; ხჺ-ა-**წჰ**-ი-დ «ვპატიჟებთ»; ლგ-**წის** «დაპატიჟებული» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ღმერთი ებრაელთაჲ **მიწესს** ჩუენ, გამოსლვ. 5,3 O; ყოველი კაცი, რომელსა საშჯელი რაჲ უცნ მოყუსისა თანა და მივალნ მეფისა საშჯელად, **მიუწესნ** მისა აბესალომ და ჰკითხავნ, II მეფ. 15,2 O; **მოუწესნ** თანაწარმავალთა, იგავნი 9,15 O და სხვ.

ქართულ **წეს-** ძირს შეესატყვისება სვანური **წს-/წჰ-** (<*__წეს__-) და მეგრული **წის-** (ი ხმოვნის გამოვლენა **წ**-ს მეზობლობით არის შეპირობებული; ამ მოვლენის შესახებ იხ. მელიქიშვილი 1975, 122-128).

ქართული და სვანური ენების მასალა ვ. თოფურიამ შეაპირისპირა (თოფურია 1960, 155); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***წეწ-**

ქართ. **წეწ-/ნწეწ-** **წეწ**-ებ-ა «ხლება; ხელის დაკარება»; და-ა-**წეწ**-ებ-ს (ხელს); და-ა-**წეწ**-ა (ხელი) ...

მეგრ. **წაწ-** გე-**წაწ**-აფ-ა «დაწება»; გე-უ-**წაწ**-უ-ა «ვაწებ»; ქი-გ-უ-**წაწ**-ე «დავაწე»; გე-**წაწ**-აფ-ილ-ი «დაწებული» ...

ქართულ **წეწ-** (**წენწ-**<**წეწ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წაწ-**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისა-თვის ***წეწ-** არქეტიპი აღადგინა ზ. სარჯველაძემ (Сарджвеладзе 1991, 144).

***წეწ-/წიწ-**

ქართ. **წეწ-/წიწ-** **წეწ**-ავ-ს; გა-**წეწ**-ა; **წიწ**-ვ-ა «გაჭიმვა» ...

მეგრ. **წიწ-/წვიწვ-** **წიწ**-ონ-უ-ა «წევა; გლეჯა»; **წიწ**-უნ-ს/**წვიწვ**-უნ-ს «ეწევა; გლეჯს»; ი-ბ-**წვიწვ**-ა «ვიგლეჯ» ...

ლაზ. **წიწ-/ნწიწ-** ბ-**წიწ**-უმ «ვწევ; ვჭიმავ»; **წიწ**-უფ-ს/**წინწ**-უფ-ს «წევს; ჭიმავს»; **წინწ**-უფ-ან «ეწევიან» ...

ქართულ **წიწ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წიწ-** (**წვიწვ**-<**წიწ-**) და ლაზური **წიწ-** (**წინწ**-<**წიწ- ნ**-ს განვითარების შედეგად. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1910, 219); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 396-397). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის

ხანისათვის აღადგინა *წიწ- არქეტიპი (ЭСКЯ, 244; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 442; Klimov 1998, 294).

***წეწკ-**

ქართ. **წეწკ-** **წეწკ**-ვ-ა; **წეწკ**-ავ-ს ...

მეგრ. **წკანწკ-** **წკანწკ**-უ-ა «ღეჭვა»; **წკანწკ**-უნ-ს «ღეჭავს»; დო-**წკანწკ**-უ «დაღეჭა»; **წკანწკ**-ილ-ი «დაღეჭილი» ...

ქართულ **წეწკ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წკაწკ-** (<***წაწკ-**. თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07. **ნ** განვითარებულია **წ**-ს წინა პოზიციაში; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 36).

***წუ̂ე̂უ̂-**

ქართ. **წუევ-** **წუევ**-ა; გამო-**წუევ**-ა; გამო-ი-**წუ**ი-ა ...

მეგრ. **წვი-** გიშა-**წვი**-ალ-ა «გამოწვევა»

ქართულ **წუი-** (<**წუივ-**) ალომორფს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **წვი-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 36).

***წუ̂ელ-**

ქართ. **წუელ-** **წუელ**-ი/**წუელა**-ჲ «ჩალის ნამცეცი»

მეგრ. **წუ-** **წუ** «ბზე»

ლაზ. **წუ-/წუალ-** **წუ** «ბზე»; ო-**წვალ**-ე «საბძელი»

სვან. **წუ̂-/წ̂-** **წუ̂/წ̂**-ი «ბზე»

დასტურდება ძველ ქართულში: მაშინ ხიხილო აღმოღებად **წუელი** თუალისაგან ძმისა შენისა, მ. 7,5 (ხანმ.); თჳსით თავით ქუეყანაჲ ნაყოფსა გამოიღებნ, პირველად **წუელი**, მერმე თავი, მრკ. 4,28 (ხანმ.); შეირტყის სარტყლად **წუელამან** იფქლისამან კორძი იგი თჳსი, რაჲთა თავს-იდვას სიმძიმე თავისაჲ, ექუს. დღეთ. (აბ.) 66,30-21; ვითარცა **წუელაჲ** ესე ჩალისაჲ, შეურაცხიეს, A-1105 46v და სხვ.

ქართულ **წუელ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წუ** და ლაზური **წუ** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***წუ̂უ-**. შესატყვისობისათვის ქართ. **ელ** : მეგრ. **უ** : ლაზ. **უ** იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 89-90).

ლაზურში დასტურდება **წვალ**- ფორმაც, რომელიც ქართული **წუელ**-ძირის შესატყვისია არაბოლოკიდურა პოზიციაში (შდრ.: ქართ. **თელ**- : მეგრ. **თუ** «გოჭი»; მაგრამ: **თულ**-ეფ-ი «გოჭები»; ქართ. **ცხოველ**- : მეგრ. **ჩხოუ/ჩხუ**, მაგრამ: **ჩხოულ**-ეფ-ი და სხვ. იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 91-93). ასევე კანონზომიერად შეესატყვისება ქართულ **წუელ**- ძირს სვანური **წჳ**- (<***წჳელ**-. ქართული **ელ** მიმდევრობის ექვივალენტი სვანურში მოკვეცილია; შდრ.: ქართ. **მჭედელ** : სვან. **მჷშკიდ**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1946, 78-79); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 243); სვანური — ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 38). ***წჳელ**- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 243; Klimov 1998, 294).

***წჳერ**-

ქართ. **წუერ**- **წუერ**-ი; **წვერ**-ი (ახ. ქართ.)
მეგრ. **წვანჯ**-/**წვანდ**- **წვანჯ**-ი/**წვანდ**-ი «წვერი; ბოლო»

დასტურდება ძველ ქართულში: ყოველნი თავნი ყოველთა ადგილთა დაიყჳნნენ და ყოველნი **წუერნი** დაიყჳნნენ, იერ. 48,37 OJ; ერთსა მას გამოსრულ იყო **წუერი**, Ath.-12 113v; თაყუანის-სცა ისრაჱლ **წუერსა** ზედა კუერთხისა მისისასა, შესაქ. 47,31 O; დააწოს **წუერი** თითისა მისისაჲ წყალსა, ლ. 16,24 C; მეორჱ იგი იყო **წუერგამოჲ** ოდენ, A-1105 433r; კაცი იყოს ... **წუერგრძელი** და მკერდბრტყელი, ეტლ. 9,26; კაცი იყოს პირკეკლუცი და **წუერკეკლუცი**, იქვე 11,36 და სხვ.

ქართულ **წუერ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წვანჯ**- (შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98; **წვანდ**-<**წვანჯ**- დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციის გზით; ამ მოვლენის შესახებ იხ. როგავა 1947, 353).

სვანური **ჳერ/უäრ** («წვერი») ფორმის დაკავშირება ქართულ **წუერ**-ძირთან საეჭვოდ მიიჩნია გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 28).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 296). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***წჳერ**- (ЭСКЯ, 243) და ***წ̧ჳერ**- (Klimov 1998, 311) არქეტიპები.

***წჵირ-**

ქართ. **მწუირ-** მ-წუირ-ე; მ-წვირ-ე

სვან. **წჵირ-** **წჵირ** «ჭაობი; ტალახი»

დასტურდება ძველ ქართულში: შეისუარნის ჴორცნი მისნი **მწჳრითა** და, ვითარცა შეიშრვის **მწჳრჲ** იგი, შეუქდის პირსა მის კორკოდინოს მჴეცისასა და ყოველი ნაწლევი შეუჭამის, შატბ. კრებ. 188,19-21; წყაროჲსაგან **მწჳრეაღრეულისა** ინებებდეს თუ ვინმე აღმოვსებასა წმიდისა წყლისასა, Jer.-22 165v,21-25a და სხვ.

შესაძლოა, ქართული **წუირ-** ძირის შესატყვისი იყოს სვანური **წჵირ-** (არაა გამორიცხული ამ ფორმის სვანურში სესხება).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 36).

***წიდ-**

ქართ. **წიდ-** **წიდ**-ა «ჭუჭყი»; **წიდ**-ოვან-ებ-ა-ჲ «ჭუჭყი; თვიური»; **წიდ**-ოვან-ი «ჭუჭყიანი; თვიურიანი»

მეგრ. **წიდ-/წინდ-** **წიდ**-ა/**წინდ**-ა «ჭუჭყი»

სვან. **წიდ-** ფირჵი **წიდ** «ძროხის მონაყოლი (მშობიარობის შემდეგ)»

დასტურდება ძველ ქართულში: წმიდანი იგი ქელნი უფლისანი **წიდასა** განჰბანდეს, Ath.-11 83r; შეეხო დედაკაცი იგი **წიდოვანი** ფესუსა სამოსლისა მისისასა და დასცხრა მდინარჱ იგი წყაროჲ სისხლისაჲ მის, სინ. მრავალთ. 227,11-12; განმრყუნელ არს **წიდოვნებაჲ** სულთა, აპოკრ. მოციქ. 3,17; დედაკაცსა, **წიდოვნებასა** მისსა რაჲ იყოს, არა შეეხოს, ეზეკ. 18,6 OJ და სხვ.

ქართულ **წიდ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **წიდ-** (**წინდ-** <**წიდ-**; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში **იხ.** ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **წიდ**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 23); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Климов 1988, 163).

***წიჵ-**

ქართ. **წივ-** **წივ**-ი-ს; **წივ**-ილ-ი ...

მეგრ. **წი-** **წი**-აფ-ი/**წი**-აფ-უ-ა «წივილი»; **წი**-ან-ს «წივის» ...

ლაზ. **წი-** ო-**წი**-უ «წივილი»; **წი**-აფ-ს «წივის»; **წი**-აფ-ტ-ეს «წიოდნენ»; **წი**-ორ-ელ-ი «აწივლებული»; ქო-დი-**წი**-უ «დაიწივლა» ...

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**წივილი** წვლილი რამ ჴმაჲ».

ქართულ **წივ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **წი-** და ლაზური **წი-** (მეგრულისა და ლაზურსათვის ამოსავალია საერთოზანური ***წიჳ-**).

სვანური **წ̄ილ-** ქართულიდან ჩანს ნასესხები (იხ. ЭСКЯ, 243; შდრ.: Klimov 1998, 295).

ქართული, მეგრული დ ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 394). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***წი-** არქეტიპი (ЭСКЯ, 243; შდრ.: Klimov 1998, 295).

***წიკჳ-**

ქართ. **წიკუ-/წიკ-** მ-**წიკუ**-ლ-ი; შე-მ-**წიკ**-ებ-ა ...

მეგრ. **წიკ-** **წიკ**-უ-ა/გე-**წიკ**-უ-ა/დინო-**წიკ**-უ-ა «დასვრა»; **წიკ**-უნ-ს «სვრის»; დო-**წიკ**-უ «დასვარა»; მა-**წიკ**-ვ-ალ-ი «დამსვრელი»; **წიკ**-ვ-ილ-ი «დასვრილი»; ო-**წიკ**-ვ-ალ-ი «დასასვრელი» ...

ლაზ. **წიკ-** ქომო-ი-**წიკ**-ვ-ე-ე-ნ «გაჭუჭყიანებულა»

დასტურდება ძველ ქართულში: რაჲთა არა **შევამწიკოთ** სული ჩუენი, ფსევდომაკ. 124,7; ნუ **შეამწიკულებთ**, A-1105 24v; რაჲთამცა სული იგი **შემწიკულული** განბანეს, სინ. მრავალთ. 77,10; ვიხილე მე დოიკ იდუმიელი, **მწიკული** იგი მეჴორჱ საულისი, I მეფ. 22,22 O; იყვნეს მქედარნი იგი კაცნი **მწიკულნი** და ბოროტნი, Sin.-11 143v და სხვ.

**მწინკულ-<მწიკულ- ნ-**ს განვითარების შედეგად.

ქართულ **წიკ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **წიკ-** და ლაზური **წიკ-**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***წიკჳ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1988, 163; Klimov 1998, 296).

***წილ-**

ქართ. **წილ-** მო-**წილ**-ვ-ა «მოკრეფა»; მო-**წილ**-ა «მოკრიფა» ...

მეგრ. **წილ-** დო-პ-**წ̣ილ**-ი «მოვკრიფე»; **წილ**-უნ-ს «კრეფს»; **წილ**-უ-ა «კრეფა» ...

ლაზ. **წილ-** ო-**წილ**-უ «კრეფა»; **წილ**-უპ-ტ-უ «კრეფდა»; პ-**წილ**-ი «მოვკრიფე»; ნ-უ-**წილ**-უ «მოუკრიფა» ....

დასტურდება ძველ ქართულში: ყოვლისა თივისა წინა **მოიწილოს**, ისუ ზირ. 40,16 O; მნებავს **მოწილვად** ვარდი იგი სათნოვებათა მათთაჲ და შეთხზვად შენდა გჳრგჳნი ყუავილთა მათგან დაუჭნობელთა, ლიმონ.

1,23-24; ქალი ვინმე იყო, რომელი დაშთომილ იყო **მოწილვად** სამოთხესა შინა, პარხლ. მრავალთ. 804,18-20a და სხვ.

ამავე ძირს უნდა უკავშირდებოდეს **წილ**-ი, ნა-**წილ**-ი.

ქართულ **წილ** ძირს შეესატყვისება მეგრული **წილ**- და ლაზური **წილ**-.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 395).

***წილ-**

ქართ. **წილ**- **წი-წილ**-ი/**წი-წილ**-ა «გველის წიწილა»

ლაზ. **წილ**- **წი-წილ**-ა «გველი»; გამა-**წილ**-უფ-ს «ჩეკავს (კვერცხებს)»; გამა-**წილ**-უ «გამოჩეკა (კვერცხები)» ...

ქართული **წი-წილ**- ფუძე **წილ**- ფუძის რედუპლიკაციის შედეგადაა მიღებული (***წილ-წილ**->**წი-წილ**-).

**წი-წილ**- ფუძეს შეესატყვისება ლაზური **წი-წილ**-, რომელიც აგრეთვე რედუპლიცირებული ფუძე უნდა იყოს.

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 340; Fähnrich 1979, 199; Fähnrich 1980a, 181).

***წირ-**

ქართ. **წირ**- **წირ**-ის-თავ-ი «ლომის საცეხვავის ნაწილი»; **წირ**-ი-თავ-ი «ხორბლის სანაყავი მოკაუჭებული ხე»

სვან. **წირ**- **წირ** «ურო; კეტი»

**წირისთავი** გვხვდება ქართული ენის გურულ დიალექტში; **წირითავი** — ზემოაჭარულში.

ქართულ **წირ**- ძირს შეესატყვისება სვანური **წირ**-.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987).

***წიფ-**

ქართ. **წიფ**- **წიფ**-ელ-ი

მეგრ. **წიფ**- **წიფ**-ურ-ი «წიფელი»

ლაზ. **წიფ**-/**ნწიფ**- **წიფ**-ურ-ი «წიფელი»; მა-**ნწიფ**-ურ-ე «ციყვი»

სვან. **წიფ**- **წიფ**-რა «წიფელი»

**წიფელი** არ დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში.

ქართულ **წიფ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წიფ**-, ლაზური **წიფ**- და სვანური **წიფ**-.

ლაზური **მა-ნწიფ-ურ-ე** («ციყვი; ეტიმოლოგიურად: «მეწიფლია») **წიფ-ურ-** ფუძიდან არის ნაწარმოები (ЭСКЯ, 244; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ყლენტი 1953, 92-98).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირეს პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII 109) და მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 292); ქართული და სვანური – ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 594); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 127). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა ***წიფ-** (ЭСКЯ, 244; Klimov 1998, 296), ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***წიფ-ლ-** (Klimov 1998, 296).

***წიწკ-**

ქართ. **წიწკ-** **წიწკ**-ნ-ი-ს; **წიწკ**-ნ-ა; **წიწკ**-ა-თ-ი ჭამა «ცოტას ჭამა» ...

მეგრ. **წკიწკ-/წკჷწკ-** **წკიწკ**-ონ-უ-ა/**წკჷწკ**-ონ-უ-ა «წიწკნა»; **წკიწკ**-ონ-უნ-ს «წიწკნის»; **წკიწკ**-ონ-უ «გაწიწკნა» ...

ქართულ **წიწკ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **წკიწკ-/წკჷწკ-** (<***წიწკ-**; თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ს. ყლენტმა (ყლენტი 1940, 229). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***წიწკჳნ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 244; შდრ.: Klimov 1998, 297).

***წკა-**

ქართ. **წკა-** **წკა** «გაუცეხვავი ბრინჯი»

მეგრ. **წკა-** **წკა** «კურკა»

ქართული **წკა-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **წკა**. სვანური **წკა** («კვახის, საზამთროს, ნესვის, კიტრის ... თესლი» (ბქვ.) მეგრულიდან უნდა იყოს ნასესხები.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ლ. ნადარეიშვილმა (ნადარეიშვილი 1974, 144).

***წკანდ-/წკნდ-**

ქართ. **წკნდ-** **წკნდ**-ებ-ა «იწმინდება; გამჭვირვალე ხდება»; და-**წკნდ**-ობ-ა ...

მეგრ. **წკონდ-** **წკონდ**-უ-ა «გაწმენდა»; **წკონდ**-ა წყარი «გაწმენდილი; გამჭვირვალე; დამწდარი წყალი» ...

ქართულ **წკნდ-** (<*__წკანდ-__) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წკონდ-**.

მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 399). *__წკანდ-__/__წკნდ-__ არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 244; Klimov 1998, 297).

***წკარ-/წკრ-**

ქართ. **წკარ-/წკრ-** **წკარ**-უნ-ი; **წკრ**-იალ-ი ...

მეგრ. **წკირ-** **წკირ**-ინ-ი «წკრიალი»; **წკირ**-ინ-უნ-ს «წკრიალებს»; ქ̌ა-დი-**წკირ**-ინ-უ «დაიწკრიალა» ...

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება: «**წკრიალი** რვალის ხმა». ქართულ **წკარ-/წკრ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **წკირ-** (<*__წკურ-__ <*__წკორ-__).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987).

***წკეპ-**

ქართ. **წკეპ-/წკიპ-** შემო-**წკეპ**-ა «დალაგება»; შემო-**წკიპ**-ვ-ა ...

მეგრ. **წკაპ-** **წკაპ**-უ-ა «გამწკრივება»

სვან. **წკპ-** ლი-**წკპ**-ჷნ-ე «გამწკრივება»

ქართულ **წკეპ-/წკიპ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **წკაპ-** და სვანური **წკპ-** (<*__წკეპ-__).

მეგრული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 229); ქართული ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 36). მანვე დასვა საკითხი სვანურ **სკებ-/სკბ-** (ლი-**სკებ**/ლი-**სკბ**-ე) ძირთან მიმართების შესახებ.

***წკეპ-/წკიპ-**

ქართ. **წკეპ-/წკიპ-** გამო-**წკეპ**-ა/**წკიპ**-ვ-ა «კოხტად მორთვა»

მეგრ. **წკიპ-** **წკიპ**-უ-ა «კოხტად მორთვა»

სვან. **წკჵპ-** ლი-**წკჵპ**-უნ-ე «კოხტად მორთვა»

ქართული **წკიპ-** ალომორფის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **წკიპ-** და სვანური **წკჵპ-**.

მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 230).

***წკეპლ-**

ქართ. **წკეპლ-** **წკეპლ**-ი/**წკეპლ**-ა

მეგრ. **წკაპულ-** **წკაპულ**-ი «წკეპლა»

დასტურდება ძველ ქართულში: მგუემა ესოდენ **წკეპლებითა**, A-1105 312r.

სულხან-საბას განმარტებით: «**წკეპლი** წვრილი ჯოხი მედრეკი».

ქართულ **წკეპლ**-(<***წკეპლ̣**-) ზუსტად ფორმას შეესატყვისება მეგრული **წკაპულ**-.

საფიქრებელია, რომ **წკეპლ**-ი მიმღეობა იყოს (შდრ.: «**წკეპა** ჭელით ცემა» — სულხან-საბა).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***წკეპლ̣**- (ЭСКЯ, 244; შდრ.: Klimov 1998, 298) და ***წკეპ**- (Климов 1985, 177; Klimov 1998, 298) არქეტიპები აღადგინა გ. კლიმოვმა.

***წკერ**-

ქართ. **წკერ**- **წკრ**-ე «რიგი»

მეგრ. **წკარ**- დინო-**წკარ**-უ-ა «დალაგება; დაწყობა»; ო-**წკარ**-ან-ს «აწყობს»; ქუდა-ა-**წკარ**-უ «დააწყო»; დო-**წკარ**-ილ-ი «დაწყობილი; დალაგებული»; **წკარ**-ამ-ო «მწკრივად» ...

**წკრ**-ე გვხვდება ქართული ენის ქიზიყურ დიალექტში.

ქართული **წკერ**- ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **წკარ**-.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c). დაისმის საკითხი სვანურ **სკორ-უშ** («მწკრივად»); **სკჷერ** («მწკრივი») ფორმებთან მიმართების შესახებ.

***წკჷარამ**-

ქართ. **წკვარამ**- **წკვარამ**-ი «სიბნელე; უფსკრული»

მეგრ. **წკურუმ**- **წკურუმ**-ი «სიბნელე; უფსკრული»

ქართულ **წკვარამ**- ფორმას შეესატყვისება მეგრული **წკურუმ**- (<***წკჷურომ**-<***წკჷორომ**-).

**წკვარამ**- წარმოქმნილი ფორმაა. დაისმის ***წკურ**- ძირთან მიმართების საკითხი.

მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (Климов 1985, 177; Klimov 1998, 299).

***წკჷერტ**-

ქართ. **წკვერტ**- ი-**წკვერტ**-ს (ულვაშებს); გადა-**წკვერტ**-ა (ულვაშებისა) ...

მეგრ. **წკვენტ**- **წკვენტ**-ერ-ე «სწორი»

ქართულ **წკვერტ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **წკვენტ-** (**რტ**>**ნტ**. ამ ტიპის ასიმილაციის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 123).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა და ***წკჷერტ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 244; Klimov 1998, 299).

***წკირ-**

ქართ. **წკირ-** **წკირ**-ი

მეგრ. **წკირ-** **წკირ**-ი «წაწვეტებული ჩხირი»; **წკირ**-უ-ა «პობა»; **წკირ**-უნ-ს «აპობს»; დო-**წკირ**-უნ-ს «დააპობს»; დო-**წკირ**-უ «დააპო»; მა-**წკირ**-ალ-ი «დამპობი»; **წკირ**-ილ-ი «დაპობილი»; ო-**წკირ**-ალ-ი «დასაპობი» ...

ლაზ. **მწკილ-** **მწკილ**-ი «წაწვეტებული»

სვან. **წკირ-** **წკირ** «ხიწვი» (ჩბხ.); **წკირ**-ილდ (კნინობითის ფორმა);

ა-**წკრ**-გლ-ე «წვრილად აპობს»; მე-**წკრ**-ე «გამპობი; გამბზარავი»; მე-**წკრ**-ე «განხეთქილი; გაბზარული» ...

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**წკირი** წვრილი ჩხირი». **წკირ**-ი გვხვდება ფშაურში: «ტოტის წვერი; წვრილი ფიჩხი».

ქართული **წკირ**-ის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **წკირ-**, ლაზური **მწკილ-** (<**წკირ-**) და სვანური **წკირ-** (**წკრ**<**წკირ-**).

მასალა შეაპირისპირა ლ. ნადარეიშვილმა (ნადარეიშვილი 1974, 145). შესაძლოა, ამ მასალას უკავშირდებოდეს ძველი ქართულის **წკერ**-ა: შემთხუევათა შინა სახედავთა განრყუნილებისა განმჭურეტი, ანუ ფერჴთაჲ, ანუ მფრინველთაჲ, ანუ ქურცინთაჲ, ანუ შემომზრახავთაჲ, ანუ **წკერათა** მნიშნველი, დიდი სჯ. 227,30.

თუ ეს დაკავშირება სწორია, უნდა ვიფიქროთ, რომ საერთოქართველურისათვის აღდგება ***წკერ-/წკირ-** არქეტიპი. მაშინ უნდა ვივარაუდოთ, რომ ***წკერ-/წკირ-** არის ზმნური ძირი, ხოლო ***წკირ-** მიმღეობა (შდრ.: **მზერ-** : **მზირ**-ი; **ცქვეტ**-ს : **ცქვიტ**-ი და მისთ.).

***წკურ-**

ქართ. **წკურ-** **წკურ**-ვ-ა (თვალებისა); **წკურ**-ავ-ს (თვალებს); მო-**წკურ**-ა ...

მეგრ. **წკურ-** **წკურ**-უ-ა «ხუჭვა (თვალებისა)»; ვ-**წკურ**-უნ-ქ «ვხუჭავ (თვალებს)»; დო-ვ-**წკურ**-ი «დავხუჭე (თვალები)» ...

ლაზ. **მწკურ-** აკო-**მწკურ**-უ-ა «მოწკურვა (თვალებისა)»; **მწკურ**-უფ-ს «წკურავს (თვალებს)» ...

ქართულ **წკურ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **წკურ-**, ლაზური **მწკურ-** (<**წკურ- მ**-ს განვითარების შედეგად) და სვანური **წკურ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (Климов 1982, 163; Klimov 1998, 299); სვანური ექვივალენტი დაძებნა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987); ლაზური – ო. მემიშიშმა (მემიშიში 1997, 81). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***წკჾარ-/წკჾრ-** არქეტიპი (Klimov 1998, 299).

***წმართ-**

ქართ. **წმართ-** სა-**წმართ**-ულ-ი «წვივსაკრავი»

მეგრ. **წიმორთ-/წჷმორთ- წიმორთ**-ი/**წჷმორთ**-ი «ფეხი მუხლამდე»

დასტურდება ძველ ქართულში: **საწმართულნი** ფერჴთა მისთა და ფარი სპილენძისაჲ ჴელთა მისთა, I მეფ. 17,6 J; მაშინ კაცნი ესე შეიკრნეს ნიფხავ-კუართიითურთ მათით და ვარშემანგით და **საწმართულით** და ყოვლითურთ სამოსლით მათით, დანიელ 3,21 J.

ქართულ **წმართ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წიმორთ-/წჷმორთ-** (<***წმორთ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა ტ. გუდავამ შეაპირისპირა (იხ. ЭСКЯ, 245). ***წმართ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 245; Klimov 1998, 300).

***წოჳ-**

ქართ. **წოვ- წოვ**-ს; **წოვ**-ნ-ა ...

მეგრ. **წუვ-/წუ-/წუნ-/წ-** მა-**წუვ**-ალ-ი «მწოველი»; **წუ**-ალ-ა «წოვს»; გე-**წუ**-უ «მოწოვა»; მა-**წუ**-ალ-ი «მწოველი»; ო-**წუ**-ალ-ი «მოსაწოვი»; **წუნ**-ს «წოვს»; გე-ბ-**წ**-ი «მოვწოვე» ...

ლაზ. **წუფ-/წვ-/წ- წუფ**-ს «წოვს»; ო-**წვ**-აფ-აფ-ან «აწოვინებენ»; ო-**წ**-უ «წოვა» ...

სვან. **წჲბ-** ენ-**წჲბ**-ე «მოსრუტჳა; მოწრუპა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ხემსგავსნეს შვილნი ეკლესიისანი ყრმათა **ძუძუჲსმწოვართა**, რომელნი-იგი დღითი დღედ **ხწოვედ** ძუძუთა დედისათა, ხანმ. მრავალთ. 8bv,4-10a; მოიქუა სამოელ კრავი ერთი **მწოვარი** და შეწირა მსხუერპლად წინაშე უფლისა, I მეფ. 7,9 O; ჟამ ერთ მიამყოვრა იგი ჰასაკმან ქალისა **მწოვარებისამან**, A-162 15r,1-3a; იხილე **მწოვნელი** ესე ზესთა სასოობისა, იქვე 14v და სხვ.

ქართულ **წოვ-** ძირს მეგრული **წუვ-/წუ-** (<***წოჾ-**. ო>უ ჾ-ს მეზობლად. **წ-**<***წუჾ-**), ლაზური **წუფ-** (<***წუჾ-**<***წოჾ-**) და სვანური **წჿბ-** (<***წჿჾ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 48); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 392); სვანური — თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 247). გ. კლიმოვმა ***წოჾ-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 245; Klimov 1998, 301).

***წონ-**

ქართ. **წონ-** მო-მ-**წონ**-ს; მო-**წონ**-ებ-ა ...

მეგრ. **წონ-** ი-ბ-**წონ**-ენ-ქ «მომწონს»; ვ-ო-**წონ**-უ-ან-ქ «ვაწონებ (თავს)» ...

ლაზ. **წონ-** ო-**წონ**-უ «მოწონება»; მ-ა-**წონ**-ე-ნ «მომწონს»; მ-ა-**წონ**-უ «მომეწონა» ...

ქართულ **წონ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წონ-** და ლაზური **წონ-**.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 400). ***წონ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 245; შდრ.: Klimov 1998, 295).

***წონ-**

ქართ. **წონ-** ი-**წონ**-ს; აღ-**წონ**-ს; და-**წონ**-ს; მი-**წონ**-ჰ ...

მეგრ. **წონ-** **წონ**-უ-ა «აწონა; შედარება»; ვ-**წონ**-ჷნ-ქ «ვწონი»; დო-ვ-**წონ**-ი «ავწონე»; გე-**წონ**-უ-ა «შეფარდება» ...

ლაზ. **წონ-/წინ-** ო-**წონ**-აფ-უ/ო-**წინ**-აფ-უ «აწონა»; ფ-**წონ**-ი «ავწონე» ...

სვან. **წონ-/წჾნ-** ლი-**წჾნ**-ე «აწონაჲ»; ხჾ-ა-**წჾნ**-ე «ვწონი»; ონ-**წონ** «ავწონე»; ლუ-**წჾნ**-ე «აწონილი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: მომხუეჭელი ზომსა ვერ **იწონს** მოტაცებისასა, მამ. სწავლ. 274,12-13; საკურთხეველი ოქროჲსა აღმზადებული, მრავალთაგან თუალთა პატიოსანთა აღმკული, ასისა **წონილისა** ტალანტისა ნაცვალად საკურთხეველისა მის, რომელი-იგი წარიღო ანტიოქოს, მიგიძღუანე, ეპიფ. კჳპრ. 13,26-29; არა **მიუწონდეს** ვეცხლსა მას, რომელსა მისცემდეს მოქმედთა მათ, რამეთუ ერთგულად იქმოდეს,

IV მეფ. 22,7 O; მოვედ და **აღწონე** ალი ცეცხლისაჲ სასწორითა ერთითა, III ეზრა 2,5 O და სხვ.

ქართულ **წონ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **წონ-**, ლაზური **წონ-** (**წინ-**<**წონ-**) და სვანური **წონ-** (**წῦნ-**<**წონ-**).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 401); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 38). გ. კლიმოვმა ***წონ-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 246; Klimov 1998, 301).

***წრედ-/წრიდ-/წრდ-**

ქართ. **წრედ-/წრიდ-/წრდ-** და-**წრედ**-ა; და-**წრიდ**-ა; მო-**წრედ**-ა «ამოღება (წყლისა)»; შე-**წრედ**-ა; შე-**წრდ**-ი-ს; უ-**წრდ**-ოდ-ი-ს ...

მეგრ. **წირიდ-/წგრიდ-/წირდ-** **წირიდ**-უ-ა/**წგრიდ**-უ-ა «წრეტა»; ბ-**წგრიდ**-გ «ვწრეტ»; **წირდ**-უ «შრება»; გო-**წირდ**-უ «შეშრა»; **წირდ**-გ «ხმელეთი» ...

ლაზ. **წროდ-/წურდ-** ო-**წურდ**-ინ-უ «წრეტა»; **წროდ**-უმ-ს/**წროდ**-უფ-ს «წვეთავს; იწრიტება»; **წურდ**-უ-ნ «წრტება»; **წროდ**-უ-ნ «იწვეთება» ...

დასტურდება ძველ ქართულში: იყოს თუ ვინმე შენ შორის ხაშმ და **უწრდოდის** საფსმელი მისი, II სჯ. 23,11 (მცხეთ.); მოიღოს მღდელმან მან საკურთხეველსა თანა და წარჰკუეთოს მღდელმან თავი და დადვას საკურთხეველსა ზედა და **დაწრიდოს** სისხლი მისი ხარისხსა მას საკურთხეველისასა, ლევ. 1,15 O; ფლისკინანი და ადგილნი, რომელთა შინა **შეწრდის** წყალი წჳმისაჲ, ვერ განაქარვებენ თქუმულსა ამას ჩუენსა, ექუს. დღეთ. (აბ.) 57,26-27 და სხვ.

ახალი ქართულის **წრეტ-**<**წრედ-** ასიმილაციის გზით.

ქართულ **წრიდ-** ალომორფს შეესატყვისება მეგრული **წირიდ-/წგრიდ-** (<***წრიდ-**). ქართული **წრდ-**(<***წრ̥დ-**) ვარიანტის შესატყვისია მეგრული **წირდ-**(<***წრ̥დ-**. ***რ̥** სონანტის ვოკალიზაციის შესახებ მეგრულში იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 96-97). ლაზურში წარმოდგენილია **წროდ-** (ო ხმოვანი ასახსნელია) და **წრდ-**, რომელიც შეესატყვისება ქართულ **წრდ-** (<***წრ̥დ-**) ალომორფს (შდრ.: ქართ. **დრკ**-ა : ლაზ. **დურკ**-უ).

სვანური **ნწგრდ-** მეგრულიდან ჩანს ნასესხები (შდრ.: ЭСКЯ, 246).

ქართული და მეგრული ენების მასალა ვ. თოფურიამ შეაპირისპირა (თოფურია 1930, 302); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ.

ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 402). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***წრედ**-/**წრიდ**-/**წერდ**- არქეტიპი (ЭСКЯ, 246; შდრ.: Klimov 1998, 301). დაისმის საკითხი ზემოთ განხილული მასალის ***წურ**- ძირთან მიმართების შესახებ.

***წრეხ-/წრიხ-**

ქართ. **წრეხ**-/**წრიხ**- და-**წრეხ**-ა «დაგრეხა; დამანჭვა»
მეგრ. **წირახ**-/**წირიხ**- **წირახ**-უ-ა/**წირიხ**-უ-ა «დაგრეხა»; გეგნო-ვ-**წირიხ**-ი «დავგრიხე»; **წირახ**-ილ-ი «დაგრეხილი» ...
სვან. **წრიხ**-/**წირხ**- ლი-**წრიხ**-ე «გრეხა»; **წირხ**- «დაგრეხილი, მსხვილი წნელი»; ნა̈-**წირხ**-ლაჲ̂ნ «დაგრეხილი წნელები»

**დაწრეხა** გვხვდება ქართული ენის მოხეურ, მთიულურ, გუდამაყრულ კილოებში.

ქართულ **წრეხ**- ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წირახ**- (<***წრახ**-). ქართული **წრიხ**- ვარიანტის შესატყვისია მეგრული **წირიხ**- (<***წრიხ**-) და სვანური **წრიხ**-/**წრიხ**-.

გურული **დაწირეხება** («დაგრეხა») შეიცავს მეგრულიდან ნასესხებ **წირეხ**- (<**წირახ**- უმლაუტის შედეგად) ფორმას, რომელიც ამ დიალექტში დამოუკიდებლადაც იხმარება.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 36).

***წულ-**

ქართ. **წულ**- **წულ**-ილ-ი/**წურ**-ილ-ი; სი-**წლ**-ო «სიმცირე» ...
ლაზ. **წულ**- **წულ**-უ «მცირე; პატარა»

დასტურდება ძველ ქართულში: შჳდნი თავნი აღმოსცენდეს მათ თანა, **წულილნი** და ხორშაკეულნი, შესაქმ. 41,6 O; არა თუ ჭივჭავნი ოდენ გამოვლენ წჳმისაგან, და არცა მრავალნი თესლნი ჰაერთა მფრინვალენი, რომელთა ვერ სახელ-ედების **სიწლოჳსა** მათისათჳს, არამედ თაგჳცა და მყუარიცა მისგანვე გამოვლენ, ექუს. დღეთ. (აბ.) 124,31-33; ხოლო მატყლი და უსუპოჳ მოიღებვოდა სილბოჳსათჳს და **სიწლო-სიჭშოჳსა**, Jer.-6 27r,30b-27v,1a და სხვ.

ქართულ **წულ-ილ**- ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **წულ-უ** (შეფარდებისათვის ქართ. -**ილ** : მეგრ. -**უ** : ლაზ. -**უ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 93).

მასალა შეაპირისპირა ლ. ნადარეიშვილმა (ნადარეიშვილი 1989, 145).

***წუმბ-**

ქართ. **წუმბ-** **წუმბ**-ე; აღმო-**წუმბ**-ვ-ა

მეგრ. **წუმპ-** დო-**წუმპ**-უ-ა «დასველება»

ლაზ. **წუმპ-** ო-**წუმპ**-უ «დასველება»

დასტურდება ძველ ქართულში: ნუ კუალად მწჳრესა შინა **აღმოიმწუმბებთ** თავთა თქუენთა, Ath.-11 133r; ნუღარა **აღმოიმწუმბვი** მწჳრესა შინა ცოდვისა, A-1105 162r.

ქართულ **წუმბ-** (**წუმპ**-<**წუმბ**- ასიმილაციით) შეესატყვისება მეგრული **წუმპ-** და ლაზური **წუმპ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***წუმპ**-).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***წუმბ-/წუმპ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1991, 111-116; Klimov 1998, 302).

***წურ-**

ქართ. **წურ-** **წურ**-ავ-ს; და-**წურ**-ვ-ა; სა-**წურ**-ვ-ელ-ი ...

მეგრ. **წირ-/წგრ-** **წირ**-უ-ა/**წგრ**-უ-ა «წურვა»; ვ-**წირ**-ჯნ-ქ «ვწურავ»; გო-ვ-**წირ**-ი «გავწურე»; მა-**წირ**-ალ-ი «გამწურველი»; გო-**წირ**-ილ-ი «გაწურული» ...

ლაზ. **წორ-/ნწორ-/წირ-/ნწირ-** დო-მ-**წორ**-უმ «გავწურავ»; **წორ**-უმ-ს «წურავს»; გოლა-**ნწორ**-უ «გადაწურა»; **წირ**-უმ-ს «წურავს» ...

სვან. **წურ-/წჟ̈რ-** ლი-**წჟ̈რ**-ე «გაწურვა»; ხ-ო-**წჟ̈რ**-ე «ვწურავ»; ხ-ო-**წჟ̈რ**-ე «ადენს (ცრემლს; სისხლს)»; ხ-ო-**წურ** «სდის»; ო-ხ-**წურ**-ე «გავწურე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მაშინ განწუდიან ლარნი ბუნებით და **შეწურვილი შეიწურის** იწროვებისაგან, ვითარცა მრცხელმან რაჲ **შეწურის** სამოსელი, შატბ. კრებ. 88,12-13; **შთაწურვითა** თასსა მას შინა სასუმელ თჳსსა ყონ, A-689 200r,1-2b; რომელნი სუმენ **წურვილსა** ღჳნოსა, ამოს 6,6 J; რომელნი **დასწურავთ** კურნაქსა და აქლემსა შთანსთქამთ, მ. 23,24; მტკიცედ მოქსოილი სამოსელი ფერჴითა და(თ)რგუნვითა და მაგრიად **დაწურვითა** განირცხის, ნოვ. II 239,18-20 და სხვ.

ქართული **წურ-** ძირის შესატყვისია მეგრული **წირ-/წგრ-** (<***წურ**-), ლაზური **წორ-/ნწორ-/წირ-/ნწირ-** და სვანური **წურ-** (**წჟ̈რ**-<**წურ**-). ქართველურ ენათა მასალის ერთიანობა აშკარაა, მაგრამ ახსნილი არაა ხმოვანთა შესატყვისობათა დარღვევები.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 246); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 36). ***წურ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 246; Klimov 1998, 303).

***წურ-**

ქართ. **წურ-** მი-**წურ**-ვ-ა; მი-ე-**წურ**-ა ...

მეგრ. **წურ-** ილა-**წურ**-უ-ა/ელა-**წურ**-უ-ა «დახრა; ჩახრა»; ცუჯი ილა-**წურ**-ი «ყურებჩამოყრილი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: სლვასა მას შინა ჩუენსა **მიეწურა** მზჱ დასლვად, A-1105 423v.

ქართულ **წურ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **წურ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***წუწ-**

ქართ. **წუწ-** **წუწ**-ნ-ი-ს; **წუწ**-ნ-ა ...

მეგრ. **წუწ-**/**წურწ-** **წუწ**-ონ-უნ-ს «წუწნის»; **წურწ**-უ-ა «გამოწოვა; დალევა»; პ-**წურწ**-ჷნ-ქ «ვწოვ; ვსვამ»; პ-**წურწ**-ი «გამოვწოვე» ...

ლაზ. **წუწ-** ო-**წუწ**-ონ-უ «წოვა»; ბ-**წუწ**-ონ-უფ «ვწუწნი»; ბ-**წუწ**-ონ-ი «მოვწოვე» ...

სვან. **წჷს-** ლი-**წჷს**-დ-ჵნ «წუწნა»; ი-**წჷს**-დ-ჵნ «წუწნის»; ი-**წჷს**-დ-ჵნ-და «წუწნიდა» ...

არ არის დადასტურებული ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში. გვხვდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**წუწკნა** ბაგით მოწოვნა». **წუწკნა**<**წუწნა** (იხ. ჩიქობავა 1938, 403).

ქართულ **წუწ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **წუწ-** (**წურწ-**<**წუწ-**), ლაზური **წუწ-** და სვანური **წუს-** (<***წუწ-**; იხ. თოფურია 1960, 155).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 403); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 155). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***წუწუნ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 246; შდრ.: Klimov 1998, 303).

***წუწ-**

ქართ. **წუწ-** **წუწ**-ი «გამონადენი თვალებიდან»

სვან. **წიწჷ-** **წიწჷ** «გამონადენი თვალებიდან»

ქართული **წუწ-** ძირის შესატყვისი შესაძლოა იყოს სვანური **წიწჷ** (<***წჳწ**; შდრ.: **ფირჷ**<***ფჳრ**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1991, 17).

***წუწკ-**

ქართ. **წუწკ-** **წუწკ**-უნ-ი «წკმუტუნი; წკაწკავი» ...

სვან. **წურწკ-/წჵრწკ-** ლი-**წჵრწკ**-უნ-ი «წკმუილი»; მ-ა-**წურწკ**-ჷ-ინ-და «მომწკმუოდა» ...

ქართული ენის თუშურ დიალექტში დასტურდება **წუწკ-** ძირი, რომლის შესატყვისი **წურწკ-/წჵრწკ-**(<***წუწკ-**) გამოვლენილია სვანურ პოეზიაში.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***წუხ-**

ქართ. **წუხ-** **წუხ-ს**; **წუხ**-ილ-ი; მ-**წუხ**-არ-ე; შე-**წუხ**-ებ-ა ...

სვან. **წხჷ-** ლი-**წხჷ**-აჷ-ი «შეწუხება; წუხილი»; **ხჷ**-ა̈-**წხჷ**-აჷ-ი «ვაწუხებ»; მჵ-**წხჷ**-აჷ-ი «შემწუხებელი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: თქუენ **სწუხდეთ**, ხოლო **მწუხარებაჲ** თქუენი სიხარულად გარდაიქცეს, ი. 16,20 E; **ჰწუხდეთ** C; **ჰსწუხდეთ** D; **წუხილით შევწუხენით** ჩუენ, A-70 42r; რაჲ არიან სიტყუანი ეგე, რომელთა ჰიცილობთ ურთიერთას სლვასა შინა და ხართ თქუენ **მწუხარე**? ლ. 24,17 L; ნუ ხიყოფით, ვითარცა-იგი ორგულნი, **მწუხარე**, მ. 6,16 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **წუხ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **წხჷ-** (<***წუხ-**).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 28).

***წყ-**

ქართ. **წყ-** და-**წყ**-ობ-ა; და-ა-**წყ**-ო ...

მეგრ. **ნწყ-** დო-**ნწყ**-ოლ-უ-ა «დაწყობა»; მო-**ნწყ**-უ-ალ-ა «მორთვა»; ქჷდა-ა-**ნწყ**-უ «დააწყო»; მო-**ნწყ**-ილ-ი «მორთული»; გო-**ნწყ**-ილ-ი «გაწყობილი (გამზადებული)»; ქა-მ-მ-ა-**ნწყ**-უ «შემომეწყო (შემებრძოლა)» ...

ლაზ. **წყ-** მო-**წყ**-ვ-ენ-უ «შეწყობა (შეამხანაგება)»; ი-**წყ**-ვ-ენ-ან «ეწყობიან (ერთმანეთს; კარგად არიან)» ...

სვან. **წყ-** ლუ-მ-დō-**წყ**-ოლ-ინ-ხ «დაწყობილან»

გვხვდება ძველ ქართულში: განირთხა თავით თჳსით აღმოსავალით კერძო და **დაიწყვნა** ჴელნი და ფერჴნი თჳსნი, სინ. მრავალთ. 272,3-4; დადვან ძეთა აჰრონისთა მღდელთა ცეცხლი საკურთხეველსა ზედა და **დააწყვნენ** შეშანი ცეცხლსა ზედა, ლევ. 1,7 (გელ.) და სხვ.

ქართულ **წყ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ნწყ-** (<**წყ-**; წინაენის-მიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98), ლაზური **წყ-** და სვანური **წყ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1896, I 51); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ვ. თოფურიამ (თოფურია 1960, 154); სვანური — ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 23). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***წყ̄-** არქეტიპი (ЭСКЯ, 247; შდრ.: Klimov 1998, 304).

***წყ-**

ქართ. **წყ-** ა-**წყ**-ინ-ებ-ს; ა-**წყ**-ენ-ს; ა-**წყ**-ინ-ა ...

მეგრ. **წყ-** **წყ**-ინ-აფ-ა/**წყ**-ენ-აფ-ა «წყენა; მოწყენა»; ვ-ო-**წყ**-ინ-უ-ან-ქ «ვაწყენინებ»; ვ-ო-**წყ**-ინ-ე «ვაწყენინე» ...

ლაზ. **წკ-** ო-**წკ**-უნ-უ «ატკივება»; მ-ა-**წკ**-უნ-უ «ამტკივდა»; მ-**წკ**-უფ-ს «მტკივა»; **წკ**-უნ-ი «ტკივილი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ამის ისრისა სიყუარულითა დაშრშებოდა იერემია და თქუა: არა **შევიწყინო** მე შემდგომად კუალსა მისსა, სინ. მრავალთ. 228,2-3; გლოცავ, რაჲთა თქუენცა არა **გეწყინებოდის**, ხანმ. მრავალთ. 12r,15-16b; რაჲთა არა მარადის მოვიდოდის და **მაწყინებდეს** მე, ლ. 18,5; **წყინებისა** მისთჳს მისისა აღდგეს და მოსცეს, რაოდენი უჴმდეს მას, ლ. 11,8; ნუ იქმნები მუშაკ მცონარ და **მოწყინე**, მამ. სწავლ. 13,23 და სხვ.

ქართულ **წყ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **წყ-** და ლაზური **წკ-** (<**წყ-**; ამ პროცესის შესახებ ლაზურში იხ. ჩიქობავა 1936, 17).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 384); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 399). ***წყ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 247; Klimov 1998, 303).

***წყ-**

ქართ. **წყ-** **წყ**-ვ-ა/მი-**წყ**-ვ-ა; მი-უ-**წყ**-ავ-ს; მი-უ-**წყ**-ო; სა-**წყ**-ა-ულ-ი ...
მეგრ. **რწყ-** ო-**რწყ**-ე «საწყაო»

დასტურდება ძველ ქართულში: იფქლითა მით, რომელსა იყიდდეს, **უწყვიდა** მათ, შესაქმ. 47,14 O; რომლითა **საწყაულითა ჰწყვიდეთ**, მითვე **მოგეწყოს** თქუენ, მრკ. 4,24; ნუუკუე აქუნდაო ცრემლთა მისთა **წყვაჲ**, ანუ საზომი, A-1105 48r; და ვითარ **მიუწყეს** იფქლი იგი, პოვეს ეგრეჲთ სრული რიცხჳთ, ვითარ-იგი **აღწყულ** იყო ალექსანდრიას, ისტ. ქრესტ. II 72,2-3; ჰრქუა ბოოს: მომიპყარ სამოსელი შენი აქა, რომელ გმოსიეს შენ, და განჰმარტე ეგე! ხოლო მან მიუპყრა მას. და **გარდაუწყო** მას ექუსი **საწყაული** ქრთილი, რუთ. 3,15 O და სხვ.

ქართულ **წყ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **რწყ**-(<***წყ-** **რ**-ს განვითარების შედეგად); თოლი ეფშა რე ჩიამურიში **ორწყეთი** «თვალი სავსეა ცრემლის საწყაოთი» (მეგრ. პოეზ. 171).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***წყალ-**

ქართ. **წყალ-** **წყალ**-ი
მეგრ. **წყუ-** **წყუ** «ჭა»; **წყუ**-რგილ-ი «წყარო»; ჩხორო-**წყუ**

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: წარიბის და ხასჳს მას **წყალი**, ლ. 13,5 (ხანმ.); მრავალგზის შთავარდის იგი ცეცხლსა და მრავალგზის – **წყალსა**, მ. 17,15 (ხანმ.); მიბრძანე მე მისლვად შენდა **წყალთა** ამათ ზედა, მ. 14,28 (ხანმ.); იპოვებიჳნ რომელნიმე **წყალტფილსა** მას მახლობელად, შატბ. კრებ. 147,28 და სხვ.

ქართულ **წყალ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წყუ-** (<***წყუუ**<***წყოუ**<***წყაუ**-; იხ. მაჭავარიანი 1965, 91; შდრ.: Klimov 1998, 304). ხომ არ არის კავშირში ამავე მასალასთან სვანური **ლგ-ლ-წყე** «სველი»? (იხ. Fähnrich 1985, 28).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 91).

***წყარ-**

ქართ. **წყარ-** **წყარ**-ო
მეგრ. **წყორ-** აკო-**წყორ**-უ-ა «წყლით შერევა»; **წყორ**-ილ-ი «წყალნარევი»
ლაზ. **ნწკორ-** ოკო-**ნწკორ**-უ «წყლით შერევა»

დასტურდება ძველ ქართულში: მკჳდრად შეიწყნარა მდინარემან **წყაროჲ** იგი მოწყალებისაჲ, ხანმ. მრავალთ. 4v,17-19a; მშჳდობითსა დაწყნარებასა **უწყაროის** ყოველთავე, A-162 55r,16-17; განვახუნე მდინარენი მთათა მათ ზედა, შორის ველებსა მას **წყაროჲსთავები** აღმოვადინო, ესაია 41,18 J და სხვ.

ქართულ **წყარ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წყორ-** და ლაზური **ნწკორ-**<**წყორ- ნ**-ს განვითარებისა (წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და **წყ**>**წკ** პროცესის შედეგად.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 28); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ო. მემიშიშმა (მემიშიში 1997, 81).

***წყეწყ-**

ქართ. **წყეწყ-** **წყეწყ**-ვ-ა

მეგრ. **წყაწყ-** **წყაწყ**-უ-ა «წყეწყვა»; **წყაწყ**-უნ-ს «წყეწყავს»; **წყაწყ**-ვ-ილ-ი «მოწყეწყილი» ...

ქართულ **წყეწყ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **წყაწყ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 38).

***წყჳ-**

ქართ. **წყვ-** გა-**წყვ**-ა «მოისპო»; გა-მ-**წყვ**-არ-ი «მომსპარი»

მეგრ. **ნწყვ-/წყ-** ბ-**ნწყ**-გნ-ქ «ვანგრევ; ვსპობ»; ი-მ-**წყ**-უ-ქ «ვიღუპები»; მა-**ნწყ**-უ-ალ-ი «დამქცევი»; **ნწყვ**-ირ-ი «დაქცეული»; ო-**ნწყ**-უ «დასაქცევი» ...

სვან. **ნწყჳ-** ლი-**ნწყჳ**-ე «განადგურება; მოსპობა»; ხ-ა-**ნწყჳ**-ე «სპობს»; ლა-ხ-ä-**ნწყჳ** «მოსპო» ...

**წყვ-** დასტურდება ქართული ენის იმერულ დიალექტში.

ქართულ **წყვ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ნწყვ-** (**ნ** განვითარებულია; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98. **წყ-**<**წყვ-**) და სვანური **ნწყჳ-** (**ნ** განვითარებულია).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 25); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 37).

# წ̩

***წ̩აბლ-**

ქართ. **წაბლ-** **წაბლ**-ი; მო-**წაბლ**-ე «წაბლისფერი»

მეგრ. **ჭუბურ-** **ჭუბურ**-ი «წაბლი»; **ჭუბურ**-ონ-ი «წაბლნარი» (ტოპონ.); **ჭუბურ**-ხინჯ-ი «წაბლისხიდი» (ტოპონ.)

ლაზ. **ჭუბურ-/ჭუბრ-** **ჭუბურ**-ი/**ჭუბრ**-ი «წაბლი»; **ჭუბურ**-იშ-ჯა «წაბლისხე»

სვან. **ჭუბ-** **ჭუბ**-ერ «წაბლიანი» (ტოპონ.)

დასტურდება ძველ ქართულში: რაჟამს იქმნის იგი რკოსა შინა და **წაბლსა**, გარდაიქცის იგი მომმხუედ, ექუს. დღეთ. (აბ.) 74,28-29; იხილა **წაბლი**, A-193 83r,28; იყო ჭაბუკი ჰასაკითა, **მოწაბლჱ** თმითა, H-341 91.

ქართულ **წაბლ-** (<***წ̩აბლ̥-**) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭუბურ-**, ლაზური **ჭუბურ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ჭობრ̥-**. **ო**>**უ** პროცესი **ბ**-ს ზეგავლენით მოხდა; იხ. ჩიქობავა 1938, 128; შესატყვისობისათვის საერთოქართველური ***ლ̥** : ქართ. **ლ** : მეგრ. **ურ** : ლაზ. **ურ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 82-83; **ჭუბრ**-ი/**ჭუბუ**-ი<**ჭუბურ**-ი) და სვანური **ჭუბ-** (<***ჭაბლ̥-**; **ა**>**უ** გადასვლა **ბ**-ს ზეგავლენით აიხსნება; ***ლ̥**-ს რეფლექსი სვანურში არ არის წარმოდგენილი).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 66); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ნ. მარმა (Марр 1914, 34; Марр 1915, II 825); სვანური – ზ. სარჯველაძემ (Сарджвеладзе 1991, 144; შდრ.: Марр 1914, 34; Марр 1915, II 825; თოფურია 1960, 155; ЭСКЯ, 247; Klimov 1998, 305). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***წ̩აბლ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 247; შდრ.: Klimov 1998, 305).

***წ̩ამ-**

ქართ. **წამ-** ლელ-**წამ**-ი/ლერ-**წამ**-ი

სვან. **ჭუმ-** **ჭუმ** «თივა»

დასტურდება ძველ ქართულში: მან აღიყვანნა იგინი ერდოსა ზედა, დამალნა იგინი შეშათა **სელისლელწმისათა** დაზჳნულისა მის მიერ ერდოსა ზედა, ისო ნავე 2,6 (გელ.); **ლერწამი** შემუსრვილი არა განტეხოს, მ. 12,20 (ხანმ.); შთაგორდა **ლერწმოვანსა** მას მახლობელად

წყაროსა, H-341 553; ვიდრე საფუძვლადმდე მისა მოოჳრდეს და, ვითარცა ბრწამლი მოხეული, შეიჭამოს და, ვითარცა **ლერწმოანი**, სიჳმელითა სავსჱ, ნაუმ 1,10 J და სხვ.

ქართულ **წამ-** (<*ǯ₁**ამ-**) ძირს შეესატყვისება სვანური **ჭჷმ** (<*ǯ**ამ**).

მეგრულსა და ლაზურში ამ მასალის უდავო ექვივალენტები გამოვლენილი არ არის (შდრ.: როგავა 1945, 231-232).

მასალა შეაპირისპირა გ. როგავამ (როგავა 1945, 231-232). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა *წ₁**ემ-** (ЭСКЯ, 249) და *წ₁**ამ-**/წ₁**ემ-** (Klimov 1998, 306) არქეტიპები.

***წ₁ან-/წ₁ნ-**

ქართ. **წან-/წნ-** და-ვ-**წან**; და-**წნ**-ა; **წნ**-ელ-ი; **წნ**-ულ-ი ...

მეგრ. **ჭინ-/ჭჷნ-** **ჭინ**-ი/**ჭჷნ**-ი «წნელი»; ო-**ჭინ**-ი-ვ-ე «მეჩხერტყიანი ადგილი»

ლაზ. **ჭინ-/ჭუნ-** **ჭინ**-უ/**ჭუნ**-უ «წნელი»

დასტურდება ძველ ქართულში: უბრძანა ... შეკრებად **წნელსა**, A-1105 429v.

ქართულ **წნ-** (<*წ₁**ან-**/წ₁**ნ-**) ალომორფს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭინ-/ჭჷნ-** (<*ჭ**ნ-**) და ლაზური **ჭინ-/ჭუნ-** (<*ჭ**ნ-**).. ქართული **წნ-ელ-** და ლაზური **ჭინ-უ-/ჭუნ-უ-** მიმღეობათა შეპირისპირება გამოავლენს კანონზომიერ შეფარდებას: ქართ. **-ელ** : ლაზ. **-უ** (იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 89-90).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (Чарая 1912, 49); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ნ. მარმა (Марр 1910, 228). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა *წ₁**ნელ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 252; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 458; Klimov 1998, 307).

***წ₁არ-**

ქართ. **წარ-** მ-**წარ**-ე; გან-მ-**წარ**-ებ-ა ...

მეგრ. **ჭორ-** გითო-**ჭორ**-აფ-ა «სიმწარის მოშორება»

ლაზ. **ნჭორ-** გე-**ნჭორ**-უ «თევზისგან მარილის მოშორება»

დასტურდება ძველ ქართულში: ღაღად-ყო ჳმითა დიდითა და **მწარითა**, შესაქმ. 27,34 O; განიშორენ შენ იგინი, რამეთუ **განგამწარეს** შენ, უფალი, ფსალმ. 5,11 ა; ნუ ეგრე, ასულნო ჩემნო, რამეთუ **განმწარდა** ჩემთჳს უფროჲს თქუენსა, რამეთუ ჴელი უფლისა გამოვიდა ჩემ ზედა, რუთ. 1,13 O და სხვ.

**მ-წარ-ე** უნდა იყოს მ- -ე ცირკუმფიქსით წარმოქმნილი მიმღეობა (შდრ.: **მ-ჟავ-ე**; **მ-ძაღ-ე** და მისთ.).

ქართულ **წარ**-(<***წ̣არ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭორ**- და ლაზური **ნჭორ**-(<**ჭორ**-; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98). როგორც ჩანს, იმერული **განჭორება, გამონჭორება** («სიმწარის მოცილება») მეგრულ **ნჭორ**- ძირს შეიცავს (იხ. ბერიძე 1956, 247-248).

მასალა ვ. ბერიძემ შეაპირისპირა (ბერიძე 1956, 247-248).

***წ̣არბ-**

ქართ. **წარბ-** **წარბ**-ი

მეგრ. [ **ჭობ-** **ჭობ**-ი «წარბი» ]

დასტურდება ძველ ქართულში: **წარბითა** თჳსითა ამაღლდების, იგავნი 30,13 O; **წარბმაღლობაჲ** იგი და მდიდრად მეტყუელებაჲ გლოვად და გოდებად მოაქცია, A-129 256v,29-32a; **წარბმაღლობით** და სილაღით მეტყუწლმან, A-689 220r,37a-38b; იყო ... თუალოან და **წარბოან**, A-1103 227r,12a და სხვ.

მეგრული **ჭობ**-(<***ჭორბ**-), რომელიც ქართული **წარბ**-(<***წ̣არბ**-) ძირის კანონზომიერ ფონემურ შესატყვისს წარმოადგენს, ამჟამად აღარ იხმარება, მაგრამ იგი დადასტურებული აქვს მ. ბროსეს (Brosset 1849, 74).

ქართული და მეგრული ფორმები შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 74). ***წ̣არბ**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 248; Klimov 1998, 307).

***წ̣აწ̣-**

ქართ. **წაწ-** **წაწ**-ალ-ი

ლაზ. **ჭოჭ-** **ჭოჭ**-ოლ-ი «გოგო, ბიჭი; დედალი (ვარია); მამალი (ყვინჩილა)»

სვან. **ჭაჭ-** ლი-**ჭაჭ**-ი/**ჭაჭ**-ილ-არ «წაწლობა»

ქართულ **წაწ**- (<***წ̣აწ̣**-) ძირს შეესატყვისება სვანური **ჭაჭ**- და ლაზური **ჭოჭ**-.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ქ. თუითმა (თუითი 1998, 20-21); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ.

***წ̣ებ-**

ქართ. **წებ-** **წებ**-ავ-ს; და-ა-**წებ**-ა; **წებ**-ო ...

მეგრ. **ჭაბ-** **ჭაბ**-უ-ა «წებება; თელვა»; ვ-**ჭაბ**-უნ-ქ «ვაწებებ»; ქიგი-ო-**ჭაბ**-უ «დააწება»; ქიმკი-**ჭაბ**-უ «მიაწება»; გო-**ჭაბ**-უ «გააკრა»; **ჭაბ**-უ «წებო»; გო-**ჭაბ**-ილ-ი «დაწებილი» ...

ლაზ. **ჭაბ-** მე-**ჭაბ**-უ «მიწებება»; ნ-ა-**ჭაბ**-ე-ნ «მიეწებება»; **ჭაბ**-უ «წებო» ...

დასტურდება ძველ ქართულში: სატეხითა განგეგმა და შეამტკიცა **წებოჲთა** ხატად კაცისა, ესაია 44,13 J; არა **აღეწებოს** ჴელსა შენსა არა რაჲ შენაჩუენებისაგან, II სჯ. 13,18 (გელ.); ძლით შეუძლეთ დაპყრობად ჯუამალდისა, რომელი აღიღეს, და შესაწევნელად იჴუმევდეს და **შემოსწებეს** ნავსა, საქმ. მოციქ. 27,17 და სხვ.

ქართულ **წებ-** (<***წ̣ებ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭაბ-** და ლაზური **ჭაბ-**.

ქართული და მეგრული ენების მონაცემები შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII 110; ჭარაია 1918, VIII); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 406). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***წ̣ებ-** და ***წ̣ებო-** არქეტიპები (ЭСКЯ, 248; Klimov 1998, 308).

***წ̣ელ-**

ქართ. **წელ-** **წელ**-ი «ნაწლავი»; ნა-**წლ**-ევ-ი «id.»

მეგრ. **ჭი-/ჭჷ-** **ჭი/ჭჷ** «ნაწლავი»; ო-**ჭ**-იშ-ი «წელი»

ლაზ. **ჭუ-/მჭუ-** **ჭუ/მჭუ** «ნაწლავი»

სვან. **ჭილ-** **ჭინ-ჭილ** «ნაწლავი»

დასტურდება ძველ ქართულში: ვითარ **წელნი** არა დაჰჴსნდეს? კლარჯ. მრავალთ. 322; შეძრწუნდა იოსებ, რამეთუ შეიწუებოდეს **ნაწლევნი** მისნი ძმასა მისსა ზედა, შესაქმ. 43,30 O; შვილთა მოსრვისა უწყალოებისათჳს და **ნაწლევთმჭამელთა** კაცთათჳს, სიბრძნ. 12,5 O; ნუვინ მისანობს **ნაწლევთმჭრელობითაო**, დიდი სჯ. 172,38 და სხვ.

ქართულ **წელ-**(<***წ̣ელ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჭი/ჭჷ** (<***ჭუ**), ლაზური **ჭუ** (შესატყვისობისათვის ქართ. **ელ** : მეგრ. **უ** : ლაზ. **უ** იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 89-90; **მჭუ<ჭუ** **მ**-ს განვითარების შედეგად) და სვანური **ჭილ-** (<***ჭელ-**), რომლის რედუპლიკაციის შედეგად არის მიღებული **ჭინჭილ-** ფუძე.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 69-70); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987). გ. კლიმოვმა ***წ̣ელ-** არქეტიპი აღადგინა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 249; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 460; Klimov 1998, 308).

***წ̣ენგ-**

ქართ. **წენგ-** **წენგ**-ა «ბალახის სახეობა»; **წენგ**-არ-ა «ბალახის (მცენარის) სახეობა»

ლაზ. **ჭანგ-** **ჭანგ**-ა «ბალახის (მცენარის) სახეობა»

**წენგა, წენგარა** დასტურდება ქართული ენის მთიულურ დიალექტში.

ქართულ **წენგ-** (<***წ̣ენგ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ჭანგ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987).

***წ̣ერ-**

ქართ. **წერ-** **წერ**-ს; **წერ**-ა; **წერ**-ილ-ი; მ-**წერ**-ალ-ი; **წერ**-ტ-ვ-ა; **წერ**-ტ-ილ-ი; მ-**წერ**-ი ...

მეგრ. **ჭარ-** **ჭარ**-უ-ა «წერა»; ბ-**ჭარ**-ჷნ-ქ «ვწერ»; მა-**ჭარ**-ალ-ი «მწერალი; დამწერი»; ნა-**ჭარ**-ა «დაწერილი»; **ჭანჯ**-ი/**ჭანდ**-ი «ბუზი» ...

ლაზ. **ჭარ-/ნჭარ-** ო-**ნჭარ**-უ «წერა»; ბ-**ჭარ**-უმ «ვწერ»; **ჭარ**-ერ-ი «დაწერილი»; მ-**ჭაჯ**-ი «ბუზი; მწერი» ...

სვან. **ǯარ-/რ-/ერ-** ჩუ̂-ა-**ǯარ** «დაწერა»; ლჵ-**ǯარ** «წერილი»; ლი-**რ**-ე «წერა»; მ-**ჷრ** «ბუზი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ამან იცოდა ჴელოვნება – **წერაჲ**, Sin.-6 146v; თუ რას **მაწერიებდე**, მიხარიან გიზღო ეტრატი, იქვე 1r; ესე არს, რომლისათჳს **წერილ** არს, მ. 11,10 (ხანმ.); წყალობაჲ შენი თანა იყო და ულხინებდა მათ, რამეთუ მოსაჴსენებელად სიტყუათა შენთა **ეწერტებოდა**, სიბრძნ. 16,11 O; ვითარ განიყოს სიტყუაჲ ესე **წერტილითა**, A-92 357; ნუცა სიტყუასა სცვალებნ, ნუცა თავსა და ნუცა **წერტილსა**, თეოფ. 369,17 და სხვ.

ქართულ **წერ-** (<***წ̣ერ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭარ-**, ლაზური **ჭარ-** და სვანური **ǯარ-**(<***ჭერ- ჭ**-ს დაკარგვის შედეგად).

ქართულ **მ-წერ-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ჭანჯ-**(**ჭანდ-**<**ჭანჯ-** დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციისა და **ნ**-ს განვითარების გზით; იხ. როგავა 1947, 352-353), ლაზური **ჭაჯ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***მჭაჯ-**; ანლაუტში **მ**-ს დაკარგვის შედეგად; შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4) და სვანური **მჷრ** (<***მჭერ-**).

ქართული **წერ-** და მეგრული **ჭარ-** ზმნური ძირები ერთმანეთს დაუკავშირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 74; 78); ლაზური და სვანური მასალა მოიხმო ნ. მარმა (Марр 1914, 37). ქართული **მწერ-** და მეგრული **ჭანჯ-** შეაპირისპირა მ. რიაბინინმა (Riabinin 1897, 21); ქართული **მწერ-** და სვანური **მჷრ-** — ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 605); ლაზური **ჭაჯ-** ფორმა მოიხმო ნ. მარმა (Марр 1909a, 4). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***წ̣ერ-** (ЭСКЯ, 249; შდრ.: Klimov 1998, 309) და ***მწ̣ერ-** (ЭСКЯ, 141) არქეტიპები.

***წ̣უ̂-**

ქართ. **წუ-** **წუ**-ავ-ს; და-**წუ**-ა; და-**წუ**-ვ-ა; და-მ-**წუ**-ვ-არ-ი ...

მეგრ. **ჭუ-**/**ჭვ-**/**ჭ-** **ჭუ**-ა «წვა; ტკივილი»; **ჭუ**-ალ-ა «წვა; ცხობა; ტკივილი»; ბ-**ჭ**-უნ-ქ «ვწვავ; ვაცხობ»; დო-ბ-**ჭვ**-ი «გამოვაცხვე; შევწვი»; უ-**ჭ**-უ «შეუწვავი; გამოუმცხვარი» ...

ლაზ. **ჭვ-**/**ნჭვ-**/**ჭ-** ბ-**ჭვ**-ი «დავწვი»; **ჭვ**-ერ-ი «დამწვარი»; გე-**ჭვ**-ერ-ი «შემწვარი»; ბ-ი-**ნჭვ**-ერ «ვიწვავ»; მჲორაში**ჭვ**-ერ-ი «მზით დამწვარი»; ო-**ჭ**-უ «წვა; გამოცხობა»; ნა-**ჭ**-უ «დაიწვა»; **ჭვ**-ინ-ა «ტკივილი» ...

სვან. **ჭ-** მჷ-**ჭ**-ი «მცხობელი»; ა̈-**ჭ**-ი «აცხობს»; ლი-**ჭ**-ი «ცხობა»; ლჷ-**ჭ**-ე «გამომცხვარი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **შევიწუებოდე** სიცხითა დღისაჲთა და ნეფხვითა ღამისაჲთა, შესაქ. 31,40 O; ხედვიდა მაყულოვანსა, რომელი **იწუებოდა** და არა **შეიწუებოდა**, Ath.-21 265v,16-17; თქუა იუდა: გამოიყვანეთ და **დაწუთ** იგი ცეცხლითა, შესაქ. 38,24 O; იხილო ხილვაჲ ესე დიდი, რამეთუ მაყუალი არა **დაიწუების**, გამოსლვ. 3,3 O და სხვ.

ქართულ **წუ-** (<***წ̣უ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭუ-** (**ჭვ-**/**ჭ-**<**ჭუ-**), ლაზური **ჭვ-** (**ნჭვ-**/**ჭ-**<**ჭვ-**; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი

1953, 92-98) და სვანური **ჭ**-(<**ჭვ**-, შდრ.: თოფურია 1960, 157; Schmidt 1961, 151; ЭСКЯ, 250).

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 66); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ი. ჯავახიშვილმა (ჯავახიშვილი 1913, 6); სვანური — გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1965, 29). ***წ₁უ̂**- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 250; Klimov 1998, 304).

***წ₁უ̂ად**-

ქართ. **წვდ**- **წვდ**-ენ-ი «ფანჯრის გვერდის ან ზოგი ქვის სვეტის გვერდის ერთ-ერთი მთლიანი ქვა»

სვან. **ჭუ̂ა̈დ**- **ჭუ̂ა̈დ** «კედელი»

**წვდენი** დასტურდება ქართული ენის ლეჩხუმურ დიალექტში. თუ **წვდ-ენ**- ფუძის ასეთი სეგმენტაცია სწორია, **წვდ**- ძირში აღდგეს ხმოვანი (**ა**, **ე** ...).

***წუ̂ად**- (<***წ₁უ̂ად**-) ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **ჭუ̂ა̈დ**-.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 37-38; შდრ.: ქლენტი 1949, 174; Schmidt 1962, 118; ЭСКЯ, 107; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 159; მაჭავარიანი 1965, 62).

***წ₁უ̂ართ**-

ქართ. **წუართ**- **წუართ**-ა «დასაჯა»

მეგრ. **ჭორთ**- **ჭორთ**-ი «ლატანი; ჭოკი»; **ჭორთ**-უნ-ს «სცემს ძლიერად» ...

სამეცნიერო ლიტერატურაში ქართულ **წათ**- (<***წ₁ათ**-) ძირის შესატყვისად მიჩნეულია მეგრული **ჭორთ**- (დ. მაჭავარიანი 1975, 48-49). ითვლება, რომ **ჭორთ**-<***ჭოთ**- **რ**-ს განვითარების შედეგად (იხ. როგავა 1987, 17). არაა დამაჯერებელი **რ**-ს მიჩნევა ფონეტიკურ დანართად.

ვფიქრობთ, არაა გამორიცხული მეგრული **ჭორთ**- ძირის კანონზომიერი შესატყვისი იყოს ქართული **წუართ**- ძირი: მეცა ვიდოდი თქუენ თანა გულისწყრომითა ქცეულითა და **გწუართნე** მე თქუენ შჳდგზის მსგავსად ცოდვათა თქუენთა, ლევ. 25,28 (გელ.); ვინცა **წუართის** თჳნიერ ყოვლისა მიზეზისა, ნუგეშინის-სცის და აღაშენის, იოვ. და ეფთ. 68,11 და სხვ.

ამ ძირს ძველ ქართულში აქვს «დასჯის, გაწვრთნის (სწავლების, სწავლის)» მნიშვნელობები. **წურთ-ა** უნდა იყოს ნასახელარი ზმნა, ხოლო სახელური ფორმის თავდაპირველ მნიშვნელობად დასჯის რაიმე იარაღი (ჯოხი (?) აღნიშვნა არის საგულვებელი.

***წ₁ჷეთ-/წ₁უთ-**

ქართ. **წუეთ-/წუთ-** **წუეთ**-ი; **წუეთ**-ავ-ს; დამო-ს-**წუთ**-ი-ს ...

მეგრ. **ჭვათ-/ჭვეთ-** **ჭვათ**-ი/**ჭვეთ**-ი «წვეთი»; ო-**ჭვათ**-ურ-ე «საწვეთელი» ...

ლაზ. **ჭვეთ-/ჭუთ-** ო-**ჭუთ**-უ-ა «საწვეთური»; ო-**ჭვათ**-ალ-ა/ო-**ჭუთ**-ა-რა «სანაგვე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მქჳშაჲ ზღჳსაჲ და **წუეთი** წყლისაჲ ... ვინ აღრაცხოს, ისუ ზირ. 1,2 O; ჯერეთ ქელთა ჩემთა **სწუთის** სისხლი ძმათა მკლველობისაჲ, Ath.-20 27,35-37a; აღუღე უკუე პირი მისი ძლით და **შთაუწუთვე** მსხუერპლისა მისგან წმიდისა, A-1105 134v; არა იპოვების **ნაწუეთი** წყლისაჲ ლაკუასა, სინ. მრავალთ. 129,2-3; თაფლი **გარდამოსწუთინ** ბაგეთა დედაკაცისა მეძვისათა, იგავნი 5,3 O; თაფლი **დამოსწუთის** ბაგეთა შენთა, ქებ. ქებ. 4,11 O და სხვ.

ქართულ **წუეთ-** (<***წ₁უეთ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭვათ-** (მეგრული **ჭვეთ-** და ლაზური **ჭვეთ-** ფორმები მიღებულია საერთოზანური ***ჭვათ-** ფორმისაგან უმლაუტის გზით. უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-169). ლაზურის სემანტიკა ნაწილობრივ სხვაობს.

ქართული და მეგრული ენების მასალის შესატყვისობის შესახებ ვარაუდი ა. ცაგარელმა გამოთქვა (Цагарели 1880, 27); ლაზურის მასალა მოიხმო და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***წ₁ჷეთ-** (ЭСКЯ, 250-251; Klimov 1998, 311), ***წ₁ჷეთ-** (ЭСКЯ, 250), ***წ₁ჷეთ/წ₁ჷთ-** (Klimov 1998, 310) არქეტიპები.

***წ₁ჷელ-**

ქართ. **წუელ-** **წუელ**-ს; მო-**წუელ**-ა; მ-**წულ**-ელ-ი ...

მეგრ. **ჭვალ-** **ჭვალ**-უ-ა «წველა»; ვ-**ჭვალ**-ენ-ქ «ვწველი»; გე-ვ-**ჭვალ**-ი «მოვწველე»; ი-**ჭვალ**-ს «იწველის»; დი-**ჭვალ**-უ «მოიწველება»; გე-ი-**ჭვალ**-უ «მოიწველის»; **ჭვალ**-ა «წველა (საზომი)» ...

ლაზ. **ჭვალ-/ნჭვალ-** ო-**ნჭვალ**-უ «წველა»; ბ-**ჭვალ**-უმ «ვწველი»; ბ-**ჭვალ**-ი «მოვწველე»; ი-**ნჭვალ**-ს «იწველის»; მა-**ნჭვალ**-უ «მეწველი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **წუელდა** მათგან სძესა, H-341 394; ჰმსახურებენ მათ ნაყოფთაგან მათთა და **წუელისაგან** საცხოვართაჲსა და ზროხათაჲსა, ლიტ. ურთ. 70,17; **წუელასა** ვიჯმარებთ, Ath.-79 129v,17-18; **მოწუელის** სძჱ, და იქმნა ერბო, იგავნი 30,33 O და სხვ.

ქართულ **წუელ-** (<***წ̣უ̂ელ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭვალ-** და ლაზური **ჭვალ-** (**ნჭვალ-<ჭვალ-**; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ი. ჯავახიშვილმა (ჯავახიშვილი 1913, 6). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მე-წ̣უ̂ელ-**, ***წ̣უ̂ელ-**, ***წ̣უ̂ელ-ა** არქეტიპები (ЭСКЯ, 133; 250; Klimov 1998, 311).

***წ̣უ̂ერ-**

ქართ. **წვერ-** **წვერ**-ავ-ს «ძირკვავს»; ამო-**წვერ**-ვ-ა ...

მეგრ. **ჭვარ-** **ჭვარ**-უ-ა/ე-**ჭვარ**-უ-ა «გაწმენდა»; ე-**ჭვარ**-ილ-ი დიხა «გაწმენდილი მიწა»; უ-**ჭვარ**-უ დიხა «გაუწმენდელი მიწა» ...

ლაზ. **ნჭვარ-** გო-ბ-**ნჭვარ**-ამ «ვწმენდ (სარეველებისაგან)»; გო-ბ-უ-**ნჭვარ**-ი «გავწმინდე (სარეველებისაგან)» ...

ქართული ენის რაჭულ დიალექტში გვხვდება **წვერვა**, რომლის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **ჭვარ-** და ლაზური **ჭვარ-** (**ნჭვარ-< ჭვარ-**; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა დ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1970, 92-96). ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და ***წ̣უ̂ერ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღდგინა გ. კლიმოვმა (Климов 1985, 177).

***წ̣უ̂ერ-**

ქართ. **წვერ-** **წვერ**-ვ-ა; **წვერ**-ვ-ა ...

მეგრ. **ჭვარ-** **ჭვარ**-უ-ა «წვერვა» ...

ქართულ **წვერ-** (<***წ̣უერ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭვარ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 38).

***წ̣უ̂იმ-**

ქართ. **წუიმ-** **წუიმ**-ს; **წუიმ**-ა; **წვიმ**-ს (ახ. ქართ.); **წვიმ**-ა (ახ. ქართ.) ...

მეგრ. **ჭვიმ-/ჭვემ-/ჭვენ-/ჭვინ-** **ჭვინ**-ს/**ჭვენ**-ს «წვიმს»; დო-**ჭვიმ**-უ «გაწვიმდა»; **ჭვიმ**-ა «წვიმა»; თირს ქიმჷ-შა-**ჭვემ**-უ «თოვლნარევად წვიმს» ...

ლაზ. **ჭიმ-/მჭიმ-/ნჭიმ-** **ჭიმ**-ა/**მჭიმ**-ა «წვიმა»; ო-**ნჭიმ**-უ «გაწვიმება»; **მჭიმ**-ს «წვიმს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **წჳმნ** მართალთა ზედა და ცოდვილთა ზედა, მ. 5,45 (ხანმ.); გარდამოჴდა **წჳმაჲ** და წარმოხეცნეს მდინარენი, მ. 7,25 (ხანმ.); უფალმან **აწჳმა** სოდომს ზედა და გომორსა წუნწუბაჲ, შესაქმ. 19,24 O; იქმნა ოდესმე გუალვაჲ ფრიადი და მაისი და ივნისი და ივლისი და აგჳსტოსი **უწჳმრად** გარდავლო, იოვ. და ეფთ. 68,3-4; შენ ხარ ქუეყანაჲ **უწჳმებელი** და არცა ცუარი იყო შენ ზედა დღესა რისხვისასა, ეზეკ. 22,24 OJ და სხვ.

ქართულ **წუიმ-** (<***წ̣უ̂იმ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭვიმ-** და ლაზური **ჭიმ-** (**მჭიმ-**<***ჭუ̂იმ-**). ასახსნელია მეგრული **ჭვემ-/ჭვენ-** ფორმათა **ე** ხმოვანი.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 76); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. შუხარტმა (Schuchardt 1902b, 394). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***წ̣უ̂იმ-** და ***წ̣უ̂იმ-ა-** არქეტიპები (ЭСКЯ, 251; Klimov 1998, 312).

***წ̣უ̂ის₁-**

ქართ. **წუის-** მ-**წუის**-ი

მეგრ. **ჭიშ-** მი-**ჭიშ**-უ «დაეწია»

ლაზ. **ჭიშ-** მე-**ჭიშ**-უ «დაეწია»

**მ-წუის**-ი, რომელიც ისტორიულად მიმღეობა უნდა იყოს, და მისგან ნაწარმოები ფორმები დასტურდება ძველ ქართულში: ლათუ **მწჳსთა** გონებანი რომელთანიმე დაბრმეს, სინ. მრავალთ. 135,4-5; ყრმაჲ ზამთრის სიცივესა იქცევინ შიშუელი და **მწჳსნი** მოსიერ არიედ, მამ. სწავლ. 300,1-2; ჰრქუა უფალმან სამოელს: ნუ ჰხედავ შენ ქმნულებასა მაგისსა, ნუცა **სიმწჳსესა** ჰასაკისა მისისასა, რამეთუ შეურაცხ-მიყოფიეს იგი, I მეფ. 16,7 O; ჰრქუა იუდა თამარს, სძალსა თჳსსა: დაჯედ ქურივად სახლსა შინა მამისა შენისასა, ვიდრემდე **განმწჳსნეს** სელომ, შესაქმ. 38,11 O; შეუძლებელ იყო ჰასაკითა სრულთა და **განმწჳსებულთა** განსწავლაჲ, გიორგი მთაწმ. 172,16 და სხვ.

ქართული **წუის-** (<***წ̣უ̂ის₁-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭიშ-** და ლაზური **ჭიშ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ჭუ̂იშ-**).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 404-405); ქართული ექვივალენტი გამოავლინა ბ. გიგინეიშვილმა (გიგინეიშვილი 1972, 150-151).

***წ̣იდ-**

ქართ. **წიდ-** **წიდ**-ნ-ე «ტოტი»; **წიდ**-ნ-ა

მეგრ. **ჭინდ-** **ჭინდ**-ი «წნელი; რტო»

დასტურდება ძველ ქართულში: იქმნა იგი ვენაჴ და ყვნა **წიდნენი** და განირთხნა ბაბილონი თჳსნი, ეზეკ. 17,6 OJ.

სულხან-საბას ლექსიკონში დასტურდება **წიდნა** («ვენახის გადაბელვა»).

ქართულ **წიდ-** (<***წ̣იდ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭინდ-** (<***ჭიდ-**; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1998a, 12).

***წ̣ით-**

ქართ. **წით-** **წით**-ს; **წით**-ელ-ი; მო-**წით**-ან-ე; მ-**წით**-ურ-ი

მეგრ. **ჭით-** ბ-**ჭით**-ონ-დ-ჷქ «ვწითლდები»; გო-ბ-**ჭით**-ონ-დ-ი «გავწითლდი»; ვ-ო-**ჭით**-ინ-უ-ან-ქ «ვაწითლებ»; **ჭით**-ა «წითელი» ...

ლაზ. **მჭით-** **მჭით**-ა «წითელი»; ო-**მჭით**-ან-ონ-ი «წითელი საღებავი სახისათვის»

დასტურდება ძველ ქართულში: შე-რაჲ-მწუხრდის, სთქჳთ: ყუდრო იყოს, რამეთუ **წითს** ცაჲ, მ. 16,2; სადაცა **წითელი** ჯუარი ჯდეს, Q-1062 (ანდერძი); იხილის მღდელმან ნიში და, აჰა, შესახედავი მისი უწყლტუეს არს ტყავისა, ხოლო მისშორისი თმაჲ **მომწითურე** არს სპეტაკად, ლევ. 13,30 (გელ.); ოდესმე იხილვის სიზრქე მწუერვალთა მისთაჲ **მოწითანედ**, ექუს. დღეთ. (აბ.) 83,3-4; აჰა, ესერა, პირი მისი უდაკლებულე არს ტყავისა და მას ზედა არს თმაჲ მოწითურე, გინა **მოწითლე** მწულილი, ლევ. 13,30 (მცხეთ.), BAK და სხვ.

ქართულ **წით-** (<***წ̣ით-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭით-** და ლაზური **მჭით-** (<***ჭით-** მ-ს განვითარების შედეგად).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 3). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***წ̣ითე-ლ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 251; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 465; Klimov 1998, 313).

*წ̩იკ-

ქართ. **წიკ-** **წიკ**-ა-მაკ-ა «წვრილ-წვრილი ნივთები»; **წიკ**-ო-მაკ-ო «წვრილმანი, ქსოვილის წვრილი ნაჭრები»; **წიკ**-უ-ჲ «სულ მცირე; ნამცეცა»

მეგრ. **ჭიკ-** **ჭიკ**-უ «პატარა»

დასტურდება ქართული ენის დიალექტებში: **წიკუჲ** — თუშურში; **წიკამაკა** — ქიზიყურში; **წიკომაკო** — ქართლურში.

ქართულ **წიკ-** (<***წ̩იკ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭიკ-** ძირი.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (იხ. ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 465).

*წ̩ირპ-

ქართ. **წირპ-** **წირპ**-ლ-ი

მეგრ. **ჭირპ-** **ჭირპ**-ი «წირპლი»

სულხან-საბას განმარტებით: «**წირპლი** თვალის ბაყლი რბილი»; იქვე დასტურდება: **იწირპლების**; **შეწირპლება**.

ქართულ **წირპ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ჭირპ-**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისა-თვის ***წ̩ირპლ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 313).

*წ̩იწ̩-

ქართ. **წიწ-** **წიწ**-ლ-იკ-ან-ა «პატარა; გამხდარი»

მეგრ. **ჭიჭ-** **ჭიჭ**-ე «პატარა; მცირე»

შესაძლოა, ქართული **წიწ-** (<***წ̩იწ̩-**) ძირის (თუ ზემოთ წარმოდგენილი სეგმენტაცია მისაღებია) შესატყვისი იყოს მეგრული **ჭიჭ-**.

მასალა შეაპირისპირა და ***წ̩იწ̩-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

*წ̩მას̩-

ქართ. **წმას-** **წმას**-ნ-ი-ს; **წმას**-ნ-ა; **წმას**-ნ-ილ-ი ...

მეგრ. **ჭიმოშ-/ჭუმოშ-** **ჭიმოშ**-უ-ა/**ჭუმოშ**-უ-ა «თამბაქოს ფოთლების დახვევა»

ლაზ. **ჭიმოშ-** ო-**ჭიმოშ**-უ «გრეხა თოკისა»; ბ-**ჭიმოშ**-უფ «ვგრეხ თოკს»; ბ-**ჭიმოშ**-ი «დავგრიხე თოკი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ძჳრსაცა **ჰწმასნიდე** მისთჳს, A-1105 48v; გულისსიტყუათა **სწმასნი**, იქვე 51r; ესევითართა **წმასნად** ჭელ-ჰყოფენ, A-689 286v,10-12a; ესემცა გუაქუნდა ჩუენ უეჭუელად არცა **წმასნითა**, არცა ზღაპრობითა, Jer.-43 25r; ყოველსა მას **წმასნილსა** ეკიდა თჳთოჲ აყიროჲ, A-1105 398r; რომელნი მოცინარ-ყოფად აღდგომისა ჭელ-ჰყოფდიან **წმასნილებითა** შჳდთა ძმათა ერთცოლობისა და მომკუდარობისაჲთა, A-689 166r,33-37a და სხვ.

ქართულ **წმას-** (<*$\text{წ}_1$**მას$_1$-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭიმოშ-/ჭუმოშ-** (<***ჭმოშ-**) და ლაზური **ჭიმოშ-** (<***ჭმოშ-**).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 251; იხ. აგრეთვე გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 120). ***წ$_1$მას$_1$-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 251; Klimov 1998, 314).

***წ$_1$ნეხ-/წ$_1$ნიხ-**

ქართ. **წნეხ-/წნიხ-** **წნეხ**-ს; **წნეხ**-ა; სა-**წნეხ**-ელ-ი; მ-**წნეხ**-არ-ი; **წნეხ**-ილ-ი; და-**წნიხ**-ა ...

მეგრ. **ჭინახ-** ო-**ჭინახ**-უ «საწნეხელი»

ლაზ. **ჭინახ-** ო-**ჭინახ**-უ «წნეხა; წურვა; საწნეხელი»; ბ-**ჭინახ**-უმ «ვწნეხავ; ვწურავ»; ბ-**ჭინახ**-ი «დავწნიხე; დავწურე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **წნეხდეს საწნეხელსა** შაბათსა, ნეემ. 13,15 O; ამცნედ ძეთა ისრაელისათა და არქუ მათ: მოგართუედ შენ ზეთი ზეთთაგან წმიდაჲ **წნეხილი**, ლევ. 24,2 (მცხეთ.; გელ.); მოაკლდა ჭმასა მას **მწნეხართა** რისხჳსათა, რამეთუ განმრავლდა კუფხალი უფროჲს ტევენისა, სინ. მრავალთ. 261,36-37 და სხვ.

ქართულ **წნეხ-** (<***წ$_1$ნეხ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭინახ-** და ლაზური **ჭინახ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ჭნახ-**).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ი. ჯავახიშვილმა (ჯავახიშვილი 1913, 6); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 396). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***წ$_1$ნეხ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 252; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 466; Klimov 1998, **315**).

***წ̣ოდ-**

ქართ. **წოდ-** უ-**წოდ**-ს; **წოდ**-ებ-ა; მო-**წოდ**-ებ-ა; მო-**წოდ**-ებ-ულ-ი ...
სვან. **ჭჷდ-** ლი-**ჭჷდ**-ი «კითხვა»; ხ-ე-**ჭჷდ**-ი-ელ «ეკითხება»

დასტურდება ძველ ქართულში: რომელთაცა მოციქულად **ხუწოდა**, ლ. 6,13 (ხანმ.); არა მოვედ **წოდებად** მართალთა, არამედ ცოდვილთა სინანულად, მრკ. 2,17 (ხანმ.; ჰაემ.); პირველსა მას დღესა **ეწოდოს** წმიდა და მეშჳდე იგი დღე **წოდებულ** იყოს თქუენდა, გამოსლვ. 12,16 O; **მოხუწოდა** ერსა მას და ხეტყოდა მათ, მ. 15,10 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **წოდ-** (<***წ̣ოდ-**) ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **ჭჷდ**-(<***ჭოდ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 45).

***წ̣რიპ-**

ქართ. **წრიპ-** **წრიპ**-ი «გამხდარი»; გა-**წრიპ**-ულ-ი
მეგრ. **ჭიპ-** **ჭიპ**-ე «პატარა»

ქართულ **წრიპ**-(<***წ̣რიპ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჭიპ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***წ̣რფ-**

ქართ. **წრფ-** **წრფ**-ელ-ი; სი-**წრფ**-ელ-ე; სი-**წრფ**-ო-ებ-ა
ლაზ. **ჭიფ-** მ-**ჭიფ**-ა «წმინდა; სუფთა»

დასტურდება ძველ ქართულში: ხიყოს გულარძნილი იგი მართლად და ფიცხელი გზად **წრფელად**, ლ. 3,5 V; განხმზადენით გზანი უფლისანი და **წრფელ-ყვენით** ალაგნი მისნი, ლ. 3,4 V; **წრფელს-ჰყოფ-დით** მრკ. 1,3 C; **წრფელ-ყავთ** გზაჲ უფლისაჲ, ი. 1,23 C; ვიდოდა შენ წინაშე ჭეშმარიტებით და სიმართლით და **სიწრფოებითა** გულისაჲთა შენდამი, III მეფ. 3,6 O და სხვ.

ქართულ **წრფ-** (<***წ̣რფ-**) ძირს შეესატყვისება ლაზური **ჭიფ-** (<***ჭრ̥ფ-**. ***რ̥** სონანტის რეფლექსების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 94-99). ლაზური **ჭიფ-** ძირის ჩვენთვის საინტერესო მნიშვნელობის შესახებ მიუთითა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1938, 197).

მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (Климов 1985, 17; იხ. აგრეთვე Fähnrich 1987, 37; შდრ.: ჩიქობავა 1938, 231).

*წ̣უ-

ქართ. **წუ-** წუ-ი-ს; წუ-ილ-ი ...

სვან. **ჭუ-** ლი-ჭუ-ლ-ი «სტვენა»

ქართულ **წუ-** (<***წ̣უ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ჭუ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 38).

*წ̣უკ-

ქართ. **წუკ-** წუკ-ალ-ა «სპილენძის პატარა ქვაბი»

ლაზ. **ჭუკ-** **ჭუკ**-ი «ქვაბი (დიდი ან მცირე)»; **ჭუკ**-ან-ი «დიდი ქვაბი»

**წუკალა** დასტურდება ქართული ენის გურულ დიალექტში.

ქართულ **წუკ-** (<***წ̣უკ-**) ძირს შეესატყვისება ლაზ. **ჭუკ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 341).

*წ̣უკ-

ქართ. **წუკ-** **წუკ**-ან-ია-ჲ «პატარა»

მეგრ. **ჭუკ-** **ჭუკ**-ი «თაგვი»; ოხვამეში **ჭუკი** «ღამურა»

ქართულ **წუკ-** (<***წ̣უკ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჭუკ-**. არაა გამორიცხული ***წ̣უკ-** (იხ. ზემოთ) ძირთან კავშირი.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 341).

*წ̣ურ-

ქართ. **წურ-** **წურ-წურ**-ი

მეგრ. **ჭურ-** **ჭურ-ჭულ**-ი «წურწური»

ქართულ **წურ-** (<***წ̣ურ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭურ-**. **წურ-წურ-** ისე, როგორც მეგრული **ჭურ-ჭულ-** (<***ჭურ-ჭურ-** დისიმილაციის შედეგად) რედუპლიკაციის გზით არის მიღებული.

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1998e, 9).

*წ̣უტ-

ქართ. **წვიტ-** **წვიტ**-ი «პატარა; წვრილი»

ლაზ. **ჭუტ-** **ჭუტ**-ა «პატარა»

ქართულ **წვიტ-** (<***წ̣უტ-** უმლაუტის გზით; უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199) ფორმას შეესატყვისება ლაზური **ჭუტ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 37).

***წ̣ულ‘-**

ქართ. **წულ-** **წულ**-ი; ქალ-**წულ**-ი ...

სვან. **ჭულ-**/**ჭუშ-** **ჭუშ** «ვაჟი»; ნა-**ჭჹლ**-აშ «საწულისი»

დასტურდება ძველ ქართულში: **ქალწული** იგი, რომელ წარიყუანა ტაძრისაგან უფლისა, იაკობის წინარესახარ. 86v,8-10b (ხანმ.); უკუეთუ ვინმე **ქალწულებდეს**, ანუ კრძალულებდეს რეცა საძაგელად ჩენითა ქორწილისაჲთა, დიდი სჯ. 244,36 და სხვ.

ძველ ქართულში **წულ-** ლექსემას აქვს «ვაჟის» მნიშვნელობა, მაგრამ იგი რომ ადრე საერთოდ «შვილის» აღმნიშვნელად იხმარებოდა, ამას მოწმობს **ქალწულ**-ი.

ქართულ **წულ-** (<***წ̣ულ‘-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ჭუშ-**/**ჭულ-**. სვანური ფუძის აუსლაუტში **შ**, ჰ. ფენრიხის ვარაუდით, საერთოქართველური ***ლ‘** ფონემის შესატყვისია (Fähnrich 1998a, 22-23; შდრ.: Климов 1960, 27; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 81-82; სარჯველაძე 1969, 127-130).

ქართული **წულ-** და სვანური **ჭუშ-** შეაპირისპირა გ. როგავამ (როგავა 1951, 636); **ნა-ჭჹლ-აშ** ფორმა მოიხმო ზ. სარჯველაძემ (სარჯველაძე 1969, 127). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა ***წ̣უზ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 252; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 469; Klimov 1998, 316; Fähnrich 1998a, 22-23).

ჰ. ფენრიხის აზრით, უნდა აღვადგინოთ ***წ̣ულ‘-** არქეტიპი (Fähnrich 1998a, 22-23).

***წ̣ყ-**

ქართ. **წყ-** და-**წყ**-ებ-ა; ვ-ი-**წყ**-ე; ი-**წყ**-ო ...

მეგრ. **ჭყ-** **ჭყ**-აფ-ა/გე-**ჭყ**-აფ-ა/დო-**ჭყ**-აფ-ა «დაწყება»; ი-ბ-**ჭყ**-ან-ქ «ვიწყებ»; დი-ი-ბ-**ჭყ**-ი «დავიწყე» ...

ლაზ. **ჭკ-**/**ჭ-** გე-**ჭკ**-აფ-უ/გე-**ჭკ**-იმ-უ «დაწყება»; გე-ვ-ო-**ჭკ**-აფ «ვიწყებ»; გე-ვ-ო-**ჭკ**-ი «დავიწყე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **იწყო** მოსწსითგან და წინაწარმეტყუელთა, ლ. 24,27 L; **დაწყებაჲ** ცხორებისა მისისაჲ იქმნების ესრეთ, A-1105 17v; მან მოგცეს ძალი სრულ-ყოფად **დაწყებულსა** თქუენგან საქმესა კეთილისასა, Jer.-9 146v,2-5b და სხვ.

ქართულ **წყ-** (<***წ̣ყ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭყ-** და ლაზური **ჭკ-**/**ჭ-**(<**ჭყ-**; იხ. ჩიქობავა 1936, 17).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ჰ. შუხარტმა (Schuchardt 1902b, 396; იხ. Klimov 1998, 319). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***წ̣ყჷ̂-** არქეტიპი (ЭСКЯ, 253; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 468; Klimov 1998, 318).

***წ̣ყ-**

ქართ. **წყ-** ვ-**წყ**-ევ; **წყ**-ევ-ა; **წყ**-ე-ულ-ი; და-**წყ**-ევ-ა; მ-**წყ**-ევ-არ-ი; სა-**წყ**-ევ-არ-ი ...

მეგრ. **ჭყ-** **ჭყ**-ალ-ა/**ჭყ**-უ-ალ-ა «წყევლა»; ბ-**ჭყ**-ალ-ენ-ქ/ვ-**ჭყ**-ალ-ენ-ქ «ვწყევლი»; დო-ბ-**ჭყ**-ე/დო-პ-**ჭყ**-ე «დავწყევლე»; მა-**ჭყ**-ალ-ი «მაწყევარი»; **ჭყ**-ელ-ი «წყეული»; ნა-**ჭყ**-ა «დანაწყევლი» ...

ლაზ. **ნჭკ-** გე-**ნჭკ**-უ «დაწყევლა»

დასტურდება ძველ ქართულში: იგინი **მწყევდეს**, ხოლო შენ მაკურთხო, ფსალმ. 128,28; ვისგან ქუეყანაჲ **იწყევა**, სინ. მრავალთ. 25,7; რაჲთა არა **წყევაჲ** მოვიღოთ, ხანმ. მრავალთ. 12v,11-12a; ხუა-რობდით მტერთა თქუენთა და ხაკურთხევდით **მწყევართა** თქუენთა, მ. 5,44 (ხანმ) და სხვ.

ქართულ **წყ-** (<***წ̣ყ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭყ-** და ლაზური **ნჭყ-** (<**ჭყ-**; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 393; იხ. აგრეთვე ჭარაია 1918, X); ლაზური ექვი-ვალენტი გამოავლინა გ. კარტოზიამ (კარტოზია 1986, 4). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***წ̣ყეჷ̂-** არქეტიპი (ЭСКЯ, 253; შდრ.: Klimov 1998, 318).

***წ̣ყალ-**

ქართ. **წყალ-** მ-ე-**წყალ**-ი-ს; სა-**წყალ**-ი; **წყალ**-ობ-ა ...

მეგრ. **ჭყოლ-** **ჭყოლ**-ოფ-უ-ა «წყალობა»; მ-ი-**ჭყოლ**-ოფ-ი «მიწყალო-ბე»; ნა-**ჭყოლ**-ოფ-უ «ნაწყალობევი»; **ჭყოლ**-ოფ-უ-ა «წყალობა (ანთროპონიმი)» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **უწყალო** არს გულისწყრომაჲ და მახჳლ რისხვაჲ, იგავნი 27,4 O; რომელი **სწყალობდეს** გლახაკსა, იგი-ცა გამო-ვე-იზარდოს, იგავნი 22,9 O; რომელნი წესსა მას ზედა ხეგნენ, მშჳდობაჲ მათ ზედა და **წყალობაჲ**, გალატ. 6,16 (ხანმ.); გაკსოსმცა, რომელსა ნიჭსა ღირს-გყო შენ **მოწყალემან** ღმერთმან, ხანმ. მრავალთ.

12r,9-11b; რომელი ჯერ-არს, მიხეცით **მოწყალებაჲ**, ლ. 11,41 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **წყალ-** (<***წ̣ყალ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭყოლ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 85; შდრ.: Марр 1913а, 34). ***წ̣ყალ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 252; Klimov 1998, 317).

***წ̣ყალ-/წ̣ყლ-**

ქართ. **წყალ-/წყლ-** მო-ვ-**წყალ**; მო-**წყლ**-ა; **წყლ**-ვ-ა; **წყლ**-ულ-ი ...

მეგრ. **ჭყოლ-** **ჭყოლ**-უ-ა «დაჭრა»; ბ-**ჭყოლ**-გნ-ქ «ვჭრი»; დო-ბ-**ჭყოლ**-ი «დავჭერი»; მ-ა-**ჭყოლ**-უ «ვიჭრები»; **ჭყოლ**-ირ-ი «დაჭრილი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მპოვეს მე მცველთა, რომელნი მოჰვლიდეს ქალაქსა, მცეს მე და **მწყლეს** მე, ქებ. ქებ. 5,7 O; რომელთა-იგი ესმოდა, **იწყლვოდეს**, სინ. მრავალთ. 135,26; რომელი **წყლულ** არს ისრითა შურისაჲთა, მამ. სწავლ. 244,1; შეხუხჳა **წყლული** იგი და დახასხა ზეთი და ღჳნოჲ, ლ. 10,34 (ხანმ.); რომელთა-იგი ხესმოდა, **დახიწყლვოდეს** ყოველნი, ხანმ. მრავალთ. 6r,19-21b; ყოველნი კორცნი შენნი **დაწყლულ** არიან, ფილექტიმონის წამ. 152,25 და სხვ.

ქართულ **წყალ-** (<***წ̣ყალ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭყოლ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა კ. ჰ- შმიდტმა (Schmidt 1962, 157). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***წ̣ყლ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 254; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 468; Klimov 1998, 317).

***წ̣ყან-**

ქართ. **წყნ-** **წყნ**-ეთ-ი (ტოპონ.)

მეგრ. **ჭყონ-** **ჭყონ**-ი «მუხა»

ლაზ. **ჭკონ-/მჭკონ-/მჭონ-** **ჭკონ**-ი/**მჭკონ**-ი/**მჭონ**-ი «მუხა»

ქართულში **წყან-/წყნ-** (<***წ̣ყან-**) ძირი უნდა იყოს შემონახული ტოპონიმებში: **წყნ-ეთ-** (ჩიქობავა 1938, 128), **წყან-არ-ა** ორონიმი აცანის (ლანჩხუთის რაიონი) მახლობლად, **წყან-ი-შურ-ი** ტყე სხალთასთან (აჭარა) (Fähnrich 1998, 107).

ქართულ **წყან-/წყნ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭყონ-** და ლაზური **ჭკონ-/მჭკონ-/მჭონ-**(<**ჭყონ-**; **ჭყ-** კომპლექსის რეფლექსთა შესახებ ლაზურში იხ. ჩიქობავა 1936, 17; **მ** განვითარებულია, იხ. ჩიქობავა 1938, 128).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1912a, 39); ქართული ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 128). ***წ̣ყან-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 252; Klimov 1998, 317).

***წ̣ყარ-**

ქართ. **მწყერ-** **მწყერ**-ი

მეგრ. **ჭყორ-** **ჭყორ**-ი «მწყერი»; **ჭყორ**-ტოტ-ი «მწყერისფეხა» (ბალახი)»

დასტურდება ძველ ქართულში: ითხოეს და მოსცა მათ **მწყერმარჯილი**, და პურითა ზეცისაჲთა განაძღნა იგინი, ფსალმ. 104,40; რამეთუ ნუგეშინისსაცემელად ზღუასა გამოეცა **მწყერმარჯილი**, სიბრძნ. 19,12 O; მწუანვილი იგი ამბოროსი საჭმელ არს **მწყერმარჯილისა**, ექუს. დღეთ. (აბ.) 67,33 და სხვ.

როგორც წარმოაჩენს შეპირისპირება მეგრულ **ჭყორ** ძირთან, ქართული **მწყერ**-<***წ̣ყარ-** უმლაუტისა (უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199) და **მ**-ს განვითარების შედეგად. მეგრულში უნდა არსებულიყო ***ჭყოჯ-** ვარიანტიც (შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4). ამას მოწმობს სვანური **შყა̈ჟჷ** («მწყერი»), რომელიც მეგრულიდან ჩანს ნასესხები: ***ჭყოჯ-**>***შყჷეჟ-**> ***შყეჟჷ**>**შყა̈ჟჷ** (ქალდანი 1969, 87; შდრ.: ЭСКЯ, 252-253; Schmidt 1962, 126; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 159; გამყრელიძე 1968, 12; Klimov 1998, 317-318). სვან. **შყაჟჷ** ფორმის საფუძველზე ა. ონიანი ვარაუდობს ***წყარ-** არქეტიპს (ონიანი 1962, 224).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 75; იხ. აგრეთვე ჭარაია 1895, XII 110). ***წ̣ყარ-** არქეტიპი გ. კლიმოვმა აღადგინა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის (ЭСКЯ, 252; Klimov 1998, 317).

***წ̣ყარ-/წ̣ყრ-**

ქართ. **წყერ-/წყრ-** გან-ვ-**წყერ**; გან-**წყრ**-ა; გან-**წყრ**-ომ-ა ...

მეგრ. **ჭყორ-/ნჭყორ-** **ჭყორ**-ინ-ი/**ნჭყორ**-უ-ა/გო-**ჭყორ**-ინ-ი «გაწყრომა; გაბრაზება; სიბრაზე»; ვ-**ჭყორ**-ჯქ «ვბრაზდები»; გო-ვ-**ჭყორ**-ი «გავწყერი»; **ჭყორ**-ინჯ-ა «გამწყრალი; ბრაზიანი» ...

სვან. **ჭყრ-** ლი-**ჭყრ**-უნ-ა̈ლ «წინააღმდეგობის გაწევა»

დასტურდება ძველ ქართულში: ვიდრემდე გარემიიქცეს **გულის-წყრომაჲ** და რისხვაჲ ძმისა შენისაჲ შენგან, შესაქ. 27,44 O; განრის-ხნა **გულისწყრომით**, იქვე 39,19 O; აწ მიშუ და განვრისხნე **გულის-წყრომით** მათ ზედა და აღვჴოცნე იგინი და გყო შენ ნათესავად დიდად, გამოსლვ. 32,10 O და სხვ.

ქართულ **წყერ-** (<***წ̣ყარ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ჭყორ-** (**ნჭყორ-<ჭყორ-**; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მე-გრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **ჭყორ-** (<***ჭყერ-**. ნათელი არ არის სვანურში **ე>ო** გადასვლის მიზეზი. ბუნებ-რივად ჩნდება ეჭვი ამ ზმნური ძირის მეგრულიდან სესხების შესახებ, იხ. Klimov 1998, 318).

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 25); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენ-რიხმა (Fähnrich 1987, 37). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***წ̣ყარ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 253; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 470; Klimov 1998, 318).

***წ̣ყ̂ედ-/წ̣ყ̂იდ-**

ქართ. **წყუედ-/წყუიდ-** მო-**წყუედ**-ა; მო-**წყუიდ**-ა; **წყუედ**-ა; გარდა-**წყუედ**-ა (ახ. ქართ. **წყვეტ**-ს; ამო-**წყვიტ**-ა) ...

მეგრ. **ჭყვად-/ჭყვიდ-** **ჭყვად**-უ-ა/**ჭყიდ**-უ-ა «დაგლეჯა; დახევა; მოს-პობა»; ბ-**ჭყვიდ**-ჯნ-ქ/ვ-**ჭყვად**-ჯნ-ქ «ვსპობ»; გო-ბ-**ჭყვად**-ი/გო-პ-**ჭყვად**-ი «მოვსპე»; მე-**ჭყვიდ**-უ-ა «შეწყვეტა» ...

ლაზ. **ჭკვად-/ჭკვიდ-/ჭკიდ-** **ჭკვიდ**-უპ-ტ-უ «წყვეტდა»; გჲო-**ჭკვიდ**-უ «დაარტყა; გადაწყვიტა»; გო-მ-ო-**ჭკიდ**-ი-თ «გადამაწყვიტეთ»; ე-**ჭკვად**-უ «ამოგლეჯა»; გო-**ჭკიდ**-უ «მიარტყა» ...

სვან. **შყედ-/შყდ-** ლი-**შყედ** «გაწყდომა»; **შყედ**-ნ-ი «წყდება»; ხ-ო-**შყდ**-ენ-ი «უვარდება; სწყდება»; ჩოთ-**შყა̈დ** «დაუვარდა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: გინა განსცეს მიწაჲ მთასა გინა გარე, ანუ ქართველთა შინაგანმცემელ ექმნეს და **ასწყჳდნეს**, იოვ. და ეფთ. 118,29; აღდგა სამსონ და განხეთქნა ძარღუნი იგი, ვითარცა **განწყდის** მკედი, მსაჯულთა 16,9 (მცხეთ.); უკუეთუ დამიმალო, დასასრული ჰყო სიყუარულისა ჩემისაჲ და **განწყუედაჲ** იმედისა შენისაჲ დღეს და შემდგომადცა ჟამთა, ბალავარ. 20,17-20; ამის **დაუწყუედელისა** და მარადის ცხოველისა წყაროჲსაგან გამოვიდა ნათელი იგი გამოუთქუმელი, სინ. მრავალთ. 5,17-18; **დაუწყუედიეს** ზროხაჲ და ცხოვარი და დიდძალი კრავები, იქვე 1,25 O; იერუსალჱმ. იერუსალჱმ, რომელმან **მოხწყჳდენ** წინაწარმეტყუელნი, ლ. 13,34 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **წყუედ-/წყუიდ-** (<***წ̢ყუ̂ედ-/წ̢ყუ̂იდ-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭყვად-/ჭყვიდ-**, ლაზური **ჭკვად-/ჭკვიდ-** (<**ჭყვად-/ ჭყვიდ-**; **ჭყ**>**ჭკ** პროცესის შესახებ იხ. ჩიქობავა 1936, 17) და სვანური **შყედ-** (<***ჭყუედ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII 110); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 413-414); სვანური — გ. მაჭავარიანმა (მაჭავარიანი 1958, 272-273; შდრ.: თოფურია 1960, 154). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***წ̢ყუ̂ედ-/წ̢ყუ̂იდ-/წ̢ყუ̂დ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 253; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 471; Klimov 1998, 319).

***წ̢ყრთა-**

ქართ. **წყრთ- წყრთა-ჲ**

მეგრ. **ჭყირთა-/ჭყჷრთა- ჭყირთა-/ჭყჷრთა** «წყრთა»

სვან. **ჭითხ- ჭითხ** «წყრთა»

დასტურდება ძველ ქართულში: ვინმე უკუე თქუენგანი ზრუნვიდეს და ხუძლოს შეძინებად ჰასაკსა თჳსსა **წყრთა** ერთ, ლ. 12,25 (ხანმ.); არა შორს ხიყვნეს ქუეყანასა, არამედ ორას **წყრთა** ოდენ, ი. 21,8 (ხანმ.); რამეთუ **წყრთეულად** საგონებელ არს იგი მხილველთაგან, ექუს. დღეთ. 75,28-29 და სხვ.

ქართულ **წყრთა-** (<***წ̢ყრთა-**) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭყირთა-/ჭყჷრთა-** (შესატყვისობისათვის საერთოქართველური ***ṛ** : ქართ. **რ** : მეგრ. **ირ/ჷრ** იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 96-97 და შმდგ.; აუსლაუტში შეფარდებისათვის ქართული **ა** : მეგრული **ა** იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25) და სვანური **ჭითხ**

<***ჭრ̥თხა** (*რ̥-ს ვოკალიზაციითა და ა-ს მოკვეცით; იხ. გამყრელიძე 1959, 10).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII 110; ჭარაია 1918, VIII); სვანური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Климов 1960, 24; ЭСКЯ, 284; გამყრელიძე 1959, 10; მაჭავარიანი 1965, 20; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 96). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენის დონეზე აღადგინა ***წყრ̥თა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 254; იხ. აგრეთვე გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 96).

# ჭ

***ჭალ-/ჭლ-**

ქართ. **ჭლ-** მ-**ჭლ**-ე; და-მ-**ჭლ**-ებ-ა ...

მეგრ. **ჭკოლ-** **ჭკოლ**-ა «მჭლე»; მა-**ჭკოლ**-ა «ისეთივე მჭლე, როგორც»

დასტურდება ძველ ქართულში: კაცი **მომჭლე** იყოს, ეტლ. 5,41-42; სხუანი შჳდნი ზროხანი აღმოვიდოდეს შემდგომად მათსა მიერვე მდინარით, საძაგელნი ხილვითა და **მჭლენი** ჴორცითა, შესაქმ. 41,3 O; კაცი იყოს **მჭლესოჲ**, ეტლ. 9,46; რაოდენცა განსუქნენ ჴორცნი, ეგოდენცა **დამჭლდების** სული, A-1105 238v და სხვ.

ქართულ **მ-ჭლ-ე** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭკოლ-ა** (<***მ-ჭკოლ-ა**; **მ** ანლაუტში დაიკარგა ტ. გუდავას მიერ დადგენილი წესის თანახმად; იხ. გუდავა 1979, 80-84). **ჭკოლ**- ფორმისაგან იწარმოება **მა-ჭკოლ-ა** (შდრ.: როგავა 1958, 100-102).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII 112). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***მჭლე-** არქეტიპი (ЭСКЯ, 143); თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა — ***მჭლ̥ე-** (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 107).

***ჭამ-/ჭმ-**

ქართ. **ჭამ-** ვ-**ჭამ**; ა-**ჭამ**-ებ-ს; **ჭამ**-ებ-ულ-ი «მსუქანი»; მ-**ჭამ**-ელ-ი; სა-**ჭამ**-ი; უ-**ჭმ**-ელ-ი ...

მეგრ. **ჭკომ-/ჭკუმ-** **ჭკომ**-უ-ა/**ჭკუმ**-უ-ა «ჭამა»; ბ-**ჭკუმ**-უნ-ქ/ბ-**ჭკუნ**-ქ «ვჭამ»; ბ-**ჭკომ**-ი «ვჭამე»; მ-ა-**ჭკომ**-ე «მეჭმევა»; მა-**ჭკომ**-ალ-ი «მჭამელი»; ო-**ჭკომ**-ალ-ი «საჭმელი» ...

ლაზ. **ჭკომ-/შკომ-** ო-**ჭკომ**-უ/ო-**შკომ**-უ «ჭამა»; ბ-**ჭკომ**-ი/ო-ბ-**ჭკომ**-ი «ვჭამე»; ო-**ჭკომ**-ალ-ე «საჭმელი»; ო-**ჭკომ**-ონ-ი «შესაჭმელი, რაც შეიძლება შეიჭამოს»; **ჭკომ**-ურ-ა «ღორმუცელა»; **ჭკომ**-ერ-ი «შეჭმული»; **ჭკომ**-ერ-ი-**ჭკომ**-ერ-ი «ჭამა-ჭამით» ...

გვხვდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: იხილეს იგი, რამეთუ მეზუერეთა და ცოდვილთა თანა **ჭამს**, მრკ. 2,16 (ხანმ.); გული მითქუმიდა პასქასა ამას **ჭამად** თქუენ თანა, ლ. 22,15 (ხანმ.); ხუბრძანა, რაჲთა ხცენ მას **ჭამადი**, ლ. 8,55 (ხანმ.); **მაჭამებ** ჩუენ პურსა ცრემლით, ფსალმ. 79,6; წჳმაჲ მოსცის და არა არნ წყალი; და შექმნის ცეცხლი და არა დასწუავნ; და მისცის თევზი და არა **იჭამებინ**, პარხლ. მრავალთ. 766,24-28b; დაკლა მამამან შენმან ზუარაკი იგი **ჭამებული**, ლ. 15,27 (ხანმ.); წმიდა უფლისა ისრაჱლი, დასაბამ ნაყოფთა მისთა, ყოველნი **მჭამელნი** მისნი ინანდენ, იერ. 2,3 OJ; დაასხთ ყოველი ხე **საჭმელი**, ლევ. 19,23 (მცხეთ.) და სხვ.

ქართულ **ჭამ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭკომ-** (**ჭკუმ-<ჭკომ-**; **ო>უ მ**-ს ზეგავლენით, ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122) და ლაზური **ჭკომ-** (**შკომ-<ჭკომ-**; **ჭკ>შკ** პროცესის შესახებ იხ. ჩიქობავა 1936, 17).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 73-78); ლაზური ექვივალენტი ნ. მარმა გამოავლინა (Марр 1914, 44-45). გ. კლიმოვმა ***ჭამ-** არქეტიპი აღადგინა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის (ЭСКЯ, 254; შდრ.: Klimov 1998, 319); ხოლო ***(ს)ა-ჭმელ-** ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის (ЭСКЯ, 171; Klimov 1998, 176).

***ჭარ-**

ქართ. **ჭერ-/ჭირ-** და-**მჭირ**-ვ-ა «დაჭერა; დაკავება; შეკავება»; ი-**მჭირ**-ავ-ნ «იჭერს; იკავებს» ...

მეგრ. **ჭკორ-** **ჭკორ**-ი «მონა»

დასტურდება ძველ ქართულში: უკუეთუ **დაიმჭიროს** მონაზონმან მუცელი თჳსი და ენაჲ, A-1105 133r; რომელმან შეუძლოს **დამჭირვაჲ** მუცლისაჲ, იგი შემძლებელ არს **დამჭირვად** ენისაცა, იქვე 126v; ერთი ძმაჲ თავსა **უმჭირავნ** და ერთი ფერჴთა, იოვ. და ეფთ. 68,15 და სხვ.

ქართულ **ჭერ-** (<***ჭარ-**) ძირს შეიძლება შეესატყვისებოდეს მეგრული **ჭკორ-**.

მასალა შეაპირისპირა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 157; იხ. აგრეთვე მაჭავარიანი 1965, 60).

***ჭარ-/ჭრ-**

ქართ. **ჭარ-/ჭერ-/ჭრ-** ვ-**ჭრ**-ი; **ჭრ**-ა; და-ვ-**ჭარ**; და-მ-**ჭრ**-ელ-ი; გარდა-**ჭრ**-ა; შე-**ჭრ**-ა ...

მეგრ. **ჭკირ-/ჭკჷრ-** **ჭკირ**-უ-ა/**ჭკჷრ**-უ-ა «ჭრა; ჩეხვა»; ბ-**ჭკირ**-ჷნ-ქ «ვჭრი»; დო-ბ-**ჭკირ**-ი «დავჭერი»; ვ-ო-**ჭკირ**-აფ-უ-ან-ქ «ვაჭრევინებ»; ი-ბ-**ჭკჷრ**-უ-ქ «ვიჭრები»; გო-**ჭკირ**-ილ-ი «დაჭრილი; გაჭრილი»; ნო-**ჭკერ**-ი «ნაჭერი» ...

ლაზ. **ჭკორ-/ჭკირ-** ო-**ჭკორ**-უ/ო-**ჭკირ**-უ «თიბვა»; ბ-**ჭკორ**-უმ/ბ-**ჭკირ**-უფ «ვჭრი; ვთიბავ»; დო-ბ-**ჭკორ**-ი/დო-პ-**ჭკირ**-ი «მოვთიბე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ყოველნივე საბელნი აფრათა და საჭეთანი **შეჭრად** ჴელ-ყო, A-1103 187v,8-11a; **ჭრიდენ** ჴრმლებსა მათსა საჴნისებად, მიქია 4,3 O; არცა **ჭრამან** გუამისამან მახჳლითა ... განმაშორის მე სიყუარულსა ღმრთისასა, Sin.-11 168r; **დაჭარ** ეტრატი ესე, აპოკრ. მოციქ. 89,10 და სხვ.

ქართულ **ჭარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ჭკორ-**. ქართული **ჭრ-** ალომორფის შესატყვისია მეგრ. **ჭკირ-/ჭკჷრ-** და ლაზური **ჭკირ-**. მეგრული **ნო-ჭკერ-**<***ნო-ჭკორ-** უმლაუტის გზით (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-169). უფრო რთულად დგას ქართულ **ჭრ-** ძირთან სვანური **რ-** ძირის (ლა-**რ**-ე «სათიბი») მიმართების საკითხი (შდრ.: ЭСКЯ, 256; Klimov 1998, 321).

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 66; იხ. აგრეთვე ჭარაია 1895 XII, 112); ლაზური ექვივალენტი ნ. მარმა გამოავლინა (Марр 1936, 64). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ჭრ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 255; შდრ.: Klimov 1998, 321).

***ჭედ-**

ქართ. **ჭედ-** გან-ვ-ს-**ჭედ**; ვ-**ჭედ**-ე; მ-**ჭედ**-ელ-ი ...

მეგრ. **ჭკად-** **ჭკად**-უ-ა «ჭედვა»; ბ-**ჭკად**-ჷნ-ქ/ვ-**ჭკად**-ჷნ-ქ «ვჭედავ»; ბ-**ჭკად**-ი/ვ-**ჭკად**-ი «გავჭედე»; ვ-ო-**ჭკად**-ან-ქ «ვაჭედებ»; ვ-ო-**ჭკად**-ი «დავაჭედე»; **ჭკად**-უ/**ჭკად**-ჷ «მჭედელი»; **ჭკად**-ირ-ი «გამოჭედილი»; ო-**ჭკად**-ალ-ი «დასაჭედავი» ...

ლაზ. **ჭკად-/ჭად-** ბ-**ჭკად**-უმ/ბ-**ჭკად**-უფ «ვაჭედებ (ლურსმანს)»; ბ-**ჭკად**-ი/ბ-**ჭად**-ი «მივაჭედე»; მე-**ჭკად**-უ/მე-**ჭად**-უ «მილურსმნვა»; მე-**ჭკად**-ერ-ი «დაჭედილი» ...

სვან. **შკჲდ-/შკიდ-** ლი-**შკჲდ**-ი «ჭედვა»; ან-**შკჲდ**-ი «ჭედავს»; ან-**შკჲდ** «გამოჭედა»; ლე-**შკჲდ**-ი «დასაჭედავი»; უ-**შკჲდ**-ა დაუჭედავი»; მჷ-**შკიდ** «მჭედელი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **მჭედელი** რკინისაჲ მებრვე არა იპოვებოდა მათ ჟამთა ქუეყანასა მას ისრაჱლისასა, I მეფ. 13,19 O; არცა **მჭედლობისა** დასასრულ იქმნების საქმესა შინა მეკეცეობისასა შესლვაჲ, A-689 18v,18-20a; ხოლო საპარიკონომოსოჲ და საწანგროჲ და საჴორე და **სამჭედლოჲ** და ხუროჲ და კალაფატნი და მანდრიონნი და ვენაჴნი და მენავენი — ესე იკონომოსისა გასაგებელნი იყვნეს, იოვ. და ეფთ. 98,2; სიკუდილისა იგი მძლჱ **გამოიჭედა** საჭურველი, სინ. მრავალთ. 41,25-26; მალე საქმარ არს რვალისა მათ ძეგლთა **გამოჭედაჲ**, A-689 234r,13-15a; წყეულ იყავნ იგი კაცი, რომელმან იქმნნეს თავისა თჳსისა კერპნი გამოქანდაკებულნი და **გამოჭედილნი**, II შჯულთა 27,15 (მცხეთ.) და სხვ.

ქართულ **ჭედ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ჭკად-**, ლაზური **ჭკად-** (**ჭად-<ჭკად-**; ამ პროცესის შესახებ იხ. ჩიქობავა 1936, 17) და სვანური **შკჲდ/შკიდ** (<***ჭკედ-**; სვანურ ფორმათა გახმოვანება ასახსნელია).

ქართული და მეგრული ენების მასალა პ. ჭარაიამ შეაპირისპირა (ჭარაია 1895, XII 112); ქართული **მ-ჭედ-ელ-** და სვანური **მჷ-შკიდ** — ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 595); ქართველურ ენათა მთელი მასალა ერთმანეთთან დააკავშირა ნ. მარმა (Марр 1911-1914, I 145).

***ჭედ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენის დონისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 254; Klimov 1998, 320).

***ჭეჭკ-**

ქართ. **ჭეჭკ-** **ჭეჭკ**-ავ-ს; **ჭეჭკ**-ვ-ა; **ჭეჭკ**-ილ-ა-ი «წვრილად დაფქვილი» ...

მეგრ. **ჭკაჭკ-** **ჭკაჭკ**-უ-ა/მე-**ჭკაჭკ**-უ-ა «წვრილად დაჭრა»; ბ-**ჭკაჭკ**-ჷნ-ქ/ვ-**ჭკაჭკ**-ჷნ-ქ «წვრილად ვჭრი»; **ჭკაჭკ**-ირ-ი «დაჭრილი» და სხვ.

ქართულ **ჭეჭკ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭკაჭკ-** (<***ჭაჭკ-**. თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 230). ***ჭეჭკ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 255; Klimov 1998, 321).

***ჭეჭყ-**

ქართ. **ჭეჭყ-** **ჭეჭყ**-ავ-ს; **ჭეჭყ**-ვ-ა ...

მეგრ. **ჭყაჭყ-**/**ჭყანჭყ-** **ჭყაჭყ**-უ-ა «ჭეჭყვა»; მე-**ჭყანჭყ**-უ-ა «მიჭეჭყვა»; ბ-**ჭყანჭყ**-ჷნ-ქ «ვჭეჭყავ»; დო-ბ-**ჭყანჭყ**-ი «დავჭეჭყე»; **ჭყანჭყ**-ირ-ი «დაჭეჭყილი» ...

ქართულ **ჭეჭყ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭყაჭყ-** (<***ჭაჭყ-**. თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07. **ჭყანჭყ-** <**ჭყაჭყ-**; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1940b, 95). ***ჭეჭყ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 255).

***ჭჳარ-**

ქართ. **ჭურ-** **ჭურ**-ეტ-ა; მ-**ჭურ**-ეტ-ელ-ი ...

ლაზ. **ჭკორ-** ო-**ჭკორ**-ი-ე «ფანჯარა; ნახვრეტი სინათლისათვის»

დასტურდება ძველ ქართულში: **იჭურეტდა** ... იგი კარით, A-1105 261r; უკუეთუ შესაძლებელ იყოს პირისა ... **ჭურეტაჲ**, დიდი სჯ. 183,29; **შემოგუჭურიტნა** დედაკაცმან ერთმან ერდოთა ზედაჲთ, მამ. ცხორებანი 233,2; საღმრთოთა სახეთა ოდენ **შთაიჭურეტენ**, A-684 139r,17-18;. შემთხუევათა შინა სახედავთა განრყუნილებისა **განმჭურეტი**, ანუ ფერ-კთაჲ, ანუ მფრინველთაჲ, ანუ ქურცინთაჲ, ანუ შემომზრახავთაჲ, ანუ წკერათა მნიშნველი, დიდი სჯ. 227,30; კაცნი **ნიშთმჭურეტელნი** არიან, ზაქ. 3,8 B და სხვ.

**ჭურ-** ძირს უკავშირდება **ჭუირ-**: რაჲთა არა კუალადცა **შემოგუჭჳრობდეს**, მამ. ცხორებანი 233,6; მელქოლ, ასული იგი საულისი, **იჭჳრობდა** სარკუმლით გამო, II მეფ. 6,16 O; ვითარცა **იჭჳრა** ბერმან სარკუმელით სენაკისა მისისაჲთ, ლიმონ. 27,14-15; რომელი აღიწუდებინ და **იჭჳრობნ** სარკუმლით მისით, ისუ ზირ. 14,24 O და სხვ.

**ჭუირ-**<***ჭურ-** უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199; Sardschweladse 1996, 87-91).

ქართულ **ჭურ-** (<***ჭჳარ-**) ძირს შეესატყვისება ლაზური **ჭკორ-** (<***ჭკჳორ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***ჭიჳ-**

ქართ. **ჭვივ-** გამო-ს-**ჭვივ**-ი-ს

სვან. **ჭკიჳ-** ლა-**ჭკიჳ**-ა «ჭუჭრუტანა»; ლი-**ჭკიჳ**-ე «შეჭვრეტა»; ხჳ-ი-**ჭკიჳ**-ე «ვუჭვრეტ»; მჷ-**ჭკიჳ**-ე «მჭვრეტელი» ...

ქართულ **ჭვივ-** (<***ჭიჳ-**) ძირს შეესატყვისება სვანური **ჭკიჳ-**.

მასალა შეაპირისპირა ლ. ნადარეიშვილმა (ნადარეიშვილი 1971, 128).

***ჭილ-**

ქართ. **წილ-** **წილ**-ი

მეგრ. **ჭკირ-** **ჭკირ**-ი «წილი»

ლაზ. **მჭკირ-** **მჭკირ**-ი «წილი»

ქართულ **წილ-** (<***ჭილ-**; **წილ->ჭილ-** პროცესს ამ ძირის სიმბოლური ხასიათით ხსნიან; იხ. მაჭავარიანი 1965, 42) ფორმას შეესატყვისება მეგრული **ჭკირ-** და ლაზური **მჭკირ**-(<***ჭკირ-**).

მასალა შეაპირისპირეს თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 78; იხ. აგრეთვე მაჭავარიანი 1965, 42).

***ჭირ-**

ქართ. **ჭირ-** ს-**ჭირ**-ს «ზრუნავს»; ი-**ჭირ**-ვ-ი-ნ «წუხს; ზრუნავს»; **ჭირ**-ი; **ჭირ**-ვ-ეულ-ი «გაჭირვებული»; შე-**ჭირ**-ვ-ებ-ა ...

მეგრ. **ჭკირ-/ჭკჷრ-** **ჭკირ**-ი/**ჭკჷრ**-ი «ჭირი; გაჭირვება»

ლაზ. **ჭკირ-/ნჭკირ-** **ჭკირ**-ი/**ნჭკირ**-ი «ჭირი»

სვან. **ჭკჷრ-/ნჭკჷრ-** **ჭკჷრ**-ა «ფიქრი; ზრუნვა»; ლი-**ნჭკჷრ**-ე «გაჭირვება; წუხილი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მიწყალე მე, უფალო, რამეთუ **მჭირს** მე, ფსალმ. 30,10; მაშინ მიგცნენ თქუენ **ჭირსა** და მოგწყჳდნენ თქუენ, მ. 24,9 (ხანმ.); **იჭირვოდა** მისთჳს, დაცემულ იყო და იდვა სნეული **მოჭირნჱ** თამარისთჳს, II მეფ. 13,2 O; მწირსა მას არა **აჭირვებდეთ**, გამოსლვ. 23,9 O; მკუდარნი აღდგებიან, **ჭირვეულთა** ხეხარების, მ. 11,5 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ჭირ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ჭკირ-/ჭკჷრ-**, ლაზური **ჭკირ-** (<**ნჭკირ-**; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ

მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **ჭკჷრ-/ ნჭკგრ-**(<***ჭკირ-**).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 410); სვანური ექვივალენტი გამოავლინა და ***ჭირ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 255; Klimov 1998, 322).

***ჭრ-**

ქართ. **ჭრ-** **ჭრ**-იალ-ი; **ჭრ-ჭ**-ინ-ვ-ა; **ჭრ**-ი-**ჭინ**-ებ-ს; **ჭრ**-ი-**ჭინ**-ი ...
მეგრ. **ჭკირ-/ჭკგრ-** **ჭკგრ-ჭკინ**-ი/**ჭკირ-ჭკინ**-ი «ჭრიჭინი»; **ჭკგრ-ჭკგრ**-გნ-ც «ჭრიჭინებს» ...
ლაზ. **ჭკირ-** ო-**ჭკირ**-ალ-უ «ჭრიალი»
სვან. **ჭკგრ-** **ჭკგრ**-მჷნ «ჭრიჭინი»

დასტურდება ძველ ქართულში: ვითარცა მერცხალი, ეგრე **ვჭრტინევდ**, ესაია 38,14 J; ვითარცა მერცხალი, ეგრე **ვჭრჭინევდ**, შატბ. კრებ. 190,16-17.

სულხან-საბას განმარტებით: «**ჭრიალი** კართა და ურემთა ქმიანობა»; «**ჭრინვა** სირთ ამო ქმიანობა»; «**ჭრტინვა** უგვანი ზახილი» ...

ქართულ **ჭრ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭკირ-/ ჭკგრ-**, ლაზური **ჭკირ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ჭკრ-**) და სვანური **ჭკგრ-** (<***ჭკრ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1949, 140); ლაზური და სვანური ექვივალენტები გამოავლინა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ჭრ-**, ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ჭრჭინ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 256; Klimov 1998, 322-323).

***ჭურ-**

ქართ. **ჭურ-** სა-**ჭურ**-ის-ი; გამო-სა-**ჭურ**-ის-ებ-ა ...
სვან. **ჭკურ-** ლი-**ჭკურ**-ე «დაჭრა»

დასტურდება ძველ ქართულში: რამეთუ არიან **საჭურისნი**, რომელნი მუცლითგან დედისა თჳსისაჲთ ... და არიან **საჭურისნი**, რომელნი **გამოხისაჭურისნეს** კაცთაგან, და არიან **საჭურისნი**, რომელთა **გამოისაჭურისნეს** თავნი თჳსნი სასუფეველისათჳს ცათაჲსა, მ. 19,12 (ხანმ.); დასდვა მათ **საჭურისთმთავარმან** მან სახელები, დანიელ 1,7 J; მაშინ დანიელ მიუგო ზრახვაჲ და ცნობაჲ არიოქს, **მთავარსაჭურისსა** მეფი-

სასა, რომელი-იგი გამოვიდა მოწყუედად ბრძენთა ბაბილონისათა, იქვე 2,14 J და სხვ.

**სა-ჭურ-ის-** მიმღეობაა (შდრ.: **სა-ქნ-ის-, სა-დგ-ის-, სა-ჭრ-ის-** ...).

ქართულ **ჭურ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **ჭკურ-**.

მასალა ჰ. ფენრიხმა შეაპირისპირა (Fähnrich 1987).

***ჭურ-**

ქართ. **ჭურ- ჭურ-**ი «იარაღი; ჭურჭელი; მოკაზმულობა»; **ჭურ-ჭერ-**ი/ **ჭურ-ჭელ-**ი «ჭურჭელი; საწყაო; საზომი; იარაღი; ქონება; ნივთი» ...

მეგრ. **ჭკუჯ-/ჭკუდ- ჭკუჯ-**ი/**ჭკუდ-**ი «ჭურჭელი; გემი»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: აღიღე **ჭური** და ფარი და აღდეგ შეწე ჩემდა, ფსალმ. 34,2; უკეთეს არს სიბრძნჱ უფროჲს **ჭურისა** საბრძოლისა, ეკლ. 9,18 O; **ჭური** განქურეტილი არს სხჳსა სახლი, იგავნი 23,27 O; კულად შექმნა იგი **ჭურჭრად** სხუად, იერ. 18,4 (ხანმ.); და ხედვაჲ მტყუვარ არს და **ჭურჭელი** განმსაზღვრებელი ვერგულჲისსაპყარი, ექუს. დღეთ. (აბ.) 91,13-14; აღიღე **ჭურჭერი** შენი, კაბარჭი და მშჳლდი, შესაქმ. 27,3 O და სხვ.

**ჭურ-ჭერ-** მიღებულია რედუპლიკაციის გზით.

ქართულ **ჭურ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭკუჯ-** (შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909а, 3-4; **ჭკუდ-**<**ჭკუჯ-** დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციის გზით; იხ. როგავა 1947, 351-355).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1909а, 3-4). ***ჭურ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისავის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 256).

***ჭყან-**

ქართ. **ჭყან- ჭყან-**ი «ღორის ქონის ნახარში; ქონიანი ნახარში»

სვან. **ჭყა̈ნ- ჭყა̈ნ** «ქონი»

**ჭყანი** დასტურდება ქართული ენის გურულ დიალექტში (ღლონტი 1975, 350).

შესაძლოა, ქართულ **ჭყან-** ძირს შეესატყვისებოდეს სვანური **ჭყა̈ნ-**.

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველურისათვის ***ჭყან-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 37).

***ჭყანტლ-**

ქართ. **ჭყანტლ-** **ჭყანტლ**-ი «უმწიფარი»

მეგრ. **ჭყონტორ-** **ჭყონტორ**-ო «ახალგაზრდობა; გოგო»

**ჭყანტლი** გვხვდება ქართული ენის ლეჩხუმურ დიალექტში.

ქართული **ჭყანტლ-** (<***ჭყანტლ̥-**) ფორმის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **ჭყონტორ-** (<***ჭყონტრ̥-**).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ჭყანტლ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 323).

***ჭყიჳ̂-**

ქართ. **ჭყივ-** **ჭყივ**-ი-ს; **ჭყივ**-ილ-ი ...

მეგრ. **ჭყი-** **ჭყი**-აფ-ი/**ჭყი**-ალ-ი/**ჭყი**-ა «ყვირილი; ჭყივილი»; ბ-**ჭყი**-ან-ქ «ვყვირი; ვჭყივი» ...

ლაზ. **ჭყვი-** ო-**ჭყვი**-უ «ჭყივილი; ყვირილი»

სვან. **ჭყჷ-** ლი-**ჭყჷ**-ლ/ლი-**ჭყ**-ი̄ლ- «ჭყივილი; ყვირილი»

დასტურდება სულხან-საბას ლექსიკონში: «**ჭყივილი** გოჭთ კმიანობა».

ქართულ **ჭყივ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ჭყი-** (<***ჭყიჳ̂-**), ლაზური **ჭყვი-**(<***ჭყიჳ̂-**) და სვანური **ჭყჷ-** (<***ჭყიჳ̂-**; სვანურის ფუძეში გამოვლენილი **ლ** აღძრავს ეჭვს ამ ფუძის ქართულიდან ნასესხობის შესახებ. ეგევე ითქმის სვანური **ლი-ჭყი̄-ლ-ი**-ს შესახებაც; შდრ.: Klimov 1998, 323).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 25); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 323); სვანური **ჭყჷლ-** მოიხმო ჰ. ფენრიხმა.

***ჭყინტ-**

ქართ. **ჭყინტ-** **ჭყინტ**-ლ-ი

მეგრ. **ჭყინტ-** **ჭყინტ**-უ «უმწიფარი სიმინდი; ახალი ყველი»

ლაზ. **ჭყინტ-** **ჭყინტ**-ი «უმწიფარი სიმინდი»

სვან. **ჭყინტ-** **ჭყინტ** «ბიჭი»

ქართულ **ჭყინტ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ჭყინტ-**, ლაზური **ჭყინტ-** და სვანური **ჭყინტ-**.

ქართულ **ჭყინტ-ლ-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ჭყინტ-უ-** (შდრ.: ქართ. **ოფ-ლ-** : მეგრ. **უფ-უ-**).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 143-144); სვანური ექვივალენტი გამოავლინა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ჭყინტლ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 256; შდრ.: Klimov 1998, 223). ისმის საკითხი ***ჭყანტლ-** ფორმასთან მიმართების შესახებ.

***ჭყლ-**

ქართ. **ჭყლ-** **ჭყლ**-ემ-ა; **ჭყლ**-ეტ-ა; და-ვ-**ჭყლ**-იტ-ე; **ჭყლ**-ეპ-ს; **ჭყლ**-იპ-ა...

მეგრ. **ჭყილ-** **ჭყილ**-ატ-უ-ა/**ჭყილ**-იტ-უ-ა «ჭყლეტა»; ბ-**ჭყილ**-იტ-ჷნ-ქ «ვჭყლეტ»; გო-ბ-**ჭყილ**-იტ-ი «გავჭყლიტე»; **ჭყ**-იპ-უ-ა «ჭყლეპა»; **ჭყ**-იპ-უნ-ს «ჭყლეპს» ...

ლაზ. **ჭყ-** ო-**ჭყ**-იპ-უ «ჭყლეპა»

სვან. **ჭყ-** ლი-**ჭყ**-პ-ე «ჭყლეპა»

დასტურდება ძველ ქართულში: **შეჭყლიმის** იგი მოძღურებითა თჳსითა, ისუ ზირ. 4,19 O; **შეჭყლემაჲ** იგი გულისაჲ, რომელი საგონებელ არს მისთჳს, შატბ. კრებ. 84,41; გამოტეხილი და **შეჭყლემული** და მოკუეთილი და აღმოტაცებული არა შესწირო ღმერთსა, ლევ. 22,24 (მცხეთ.); ვითარცა შემოვიდოდის, დააპყართ კართა და **დაჭყლიმეთ**, IV მეფ. 6,32 O; დადვა ნები თჳსი მკალსა ზედა **დაჭყლემად** მისა, ფილეკტიმონის წამ. 139,15; ვითარცა ტევანი **დაჭყლემული**, შატბ. კრებ. 258,38 და სხვ.

ქართულ **ჭყ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჭყილ-** (<***ჭყლ̥-**), ლაზური **ჭყ-** (<***ჭყლ̥-**) და სვანური **ჭყ-** (<***ჭყლ̥-**).

ქართულ **ჭყლ-ეტ-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ჭყილ-ატ-** (<***ჭყლ-ატ-**), ხოლო ქართულ **ჭყლ-იტ-** ალომორფს — მეგრული **ჭყილ-იტ-** (<***ჭყლ-იტ-**).

ქართულ **ჭყლ-იპ-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ჭყ-იპ-**, ლაზური **ჭყ-იპ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ჭყლ-იპ-**) და სვანური **ჭყ-პ-** (<***ჭყ-იპ-**).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ჭყლეტ-/ჭყლიტ-/ჭყლტ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 256; Климов 1988, 163; იხ. აგრეთვე ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 478; Klimov 1998, 324).

***ჭყუნ-**

ქართ. **ჭყუნ-** **ჭყუნ**-ვ-ა «ჭყლეტა; სრესა»; **ჭყუნ**-ავ-ს ...

სვან. **მჭყჷნ-/მჭყნ-** ლი-**მჭყჷნ**-ე «ჭყლეტა»; ა-**მჭყჷნ**-ე «ჭყლეტს» ...

შესაძლოა, ქართულ **ჭყუნ-** ძირს შეესატყვისებოდეს სვანური **მჭყჷნ-/მჭყნ-** (**მ** ანლაუტში განვითარებულია).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987).

## ხ

***ხ-**

ქართ. **ხ-/ჰ-/ს-/შ-/0** (სუბიექტური მეორე პირის ნიშანი) **ხ**-არ; მო-**ხ**-უალ; მო-**ხ**-უედ; **ხ**-წერ; **ჰ**-წერ; **ჰ**-ტირ; **ჰ**-ა-შჱნ-ებ; **ხ**-არ; მო-**ხ**-ვალ; მო-**ხ**-ვედ; **ჰ**-ბარ-ავ; **ჰ**-კერ-ავ; **ს**-ტირ; **ს**-წერ; ა-შენ-ებ; ი-ყავ-ი ...

მეგრ. **0** (სუბიექტური მეორე პირის ნიშანი) რე-ქ «ხარ»; გორ-უნ-ქ «ეძებ»; ჭარ-უნ-ქ «სწერ»; ჭოფ-უნ-ქ «იჭერ»; ი-გარ-ქ «ტირი»; გი-ი-დვ-ი «ჩაიცვი» ...

ლაზ. **0** (სუბიექტური მეორე პირის ნიშანი) ძირ-ი «ნახე»; ჭკომ-ი «ჭამე»; გუბ-ი «ხარშე»; ო-რ-ე «ხარ»; ი-მგარ «ტირი»; ი-მხორ «სჭამ» ...

სვან. **ხ-/0** (სუბიექტური მეორე პირის ნიშანი) **ხ**-ა̈-რ-ი «ხარ»; **ხ**-ა̈-სყ-ი «აკეთებ»; **ხ**-ი-შხ-ი «იწვავ»; **ხ**-ა̈-შუ̂-ე «ანთებ»; ტიხ-ე «აბრუნებ»; დიგ-ე «აქრობ»; სგურ «ზიხარ» ...

სუბიექტური მეორე პირის ნიშნად ხანმეტ ტექსტებში **ხ-** პრეფიქსი გვაქვს, ჰაემეტ ტექსტებში — **ჰ-**, ე. წ. **სანნარევ** ტექსტებში, საშუალსა და თანამედროვე სალიტერატურო ქართულში გვხვდება **ხ-** (სამ ზმნურ ფუძესთან: **ხ**-არ, მო-**ხ**-ვედ-ი; მო-**ხ**-ვალ), **ჰ-** (**ბ ფ პ გ ქ კ ყ** თანხმოვნებით დაწყებულ ზმნურ ფუძეებთან), **ს-** (**დ თ ტ ძ ც წ ჯ ჩ ჭ** თანხმოვნებით დაწყებულ ზმნურ ფუძეებთან), **0** (სხვა თანხმოვნებით, აგრეთვე ყველა ხმოვანი ფონემით დაწყებულ ზმნურ ფუძეებთან). ა. შანიძის აზრით, ხანმეტი და ჰაემეტი ტექსტები ორი სხვადასხვა დიალექტის მეტყველებას ასახავს (შანიძე 1923, 360; განსხვავებული თვალსაზრისისათვის იხ. ჯავახიშვილი 1923b, 365; ჯავახიშვილი 1937, 446-449; გონიაშვილი 1938, 140-146; ონიანი 1978, 123-141), ხოლო თანამედროვე ქართულის სუბიექტური მეორე პირის ალომორფები (**ხ**-ს გარდა ზემოთ დასახელებულ სამ ფორმაში) **ჰ-** პრე-

ფიქსისაგან მომდინარეობენ. **ჰ**-სთვის, როგორც ჩანს, **ხ**- არის ამოსავალი (ჯავახიშვილი 1923b, 365; ჯავახიშვილი 1937, 446-449; გონიაშვილი 1938, 140-146; ონიანი 1978, 123-141).

***ხ**- პრეფიქსს შეესატყვისება ძველ ქართულ წერილობით ძეგ-ლებში გამოვლენილი **ხ**-, **ჰ**-, მეგრული **0**, ლაზური **0** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია **ჰ**-) და სვანური **ხ**-.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1872, 16-18).

***ხ**-

ქართ. **ხ**-/**ჰ**-/**ს**-/**შ**-/**0** (ობიექტური მესამე პირის ნიშანი) **ხ**-უ-ყუარ-ს; **ხ**-უ-ნ- ებ-ს; მი-**ხ**-ც-ემ-ს; **ჰ**-უ-ყუარ-ს; მი-**ჰ**-ც-ა; **ჰ**-კითხ-ა; **ჰ**-ქონდ-ა; მი-**ს**-წერ-ა; მი-**ს**-ც-ა; **ს**-თხოვ-ა; უ-თხრ-ა; უ-ნდ-ა ...

მეგრ. **0** (ობიექტური მესამე პირის ნიშანი) ჯოხ-ო «ჰქვია»; ყუნ-ს «ჰყავს»; ჭუნ-ს «სტკივა; წვავს»; უ-წ-უ «უთხრა»; ა-ჭარ-ე-ნ «შეუძლია წეროს»; ე-სრულ-ებ-უ «უსრულდება» ...

ლაზ. **0** (ობიექტური მესამე პირის ნიშანი) ჯოხ-ონ-ს «ჰქვია»; კითხ-უ «ჰკითხა»; უ-წ-უ «უთხრა»; ა-ღოდ-უ «დაემართა»; ო-შკურ-ინ-ამ-ს «აშინებს»; უ-ღუ-ნ «აქვს» ...

სვან. **ხ**-/**0** (ობიექტური მესამე პირის ნიშანი) **ხ**-ა-თერ «ატყობს»; **ხ**-ა-ჰუ̂დ-ი «აძლევს»; **ხ**-ო-სყ-ი «უკეთებს»; ლა-**ხ**-ტიხ «დაუბრუნა»; ათ-ბ-ე «მიაბა»; ათ-ქ̂უ-ე «ჩააცვა»; ეს-გოშ-ე «დაასხა» ...

ხანმეტ ტექსტებში ობიექტურ მესამე პირს (ირიბს, იშვიათად პირდაპირს) აღნიშნავს **ხ**-, ჰაემეტ ტექსტებში, საშუალსა და თანამედროვე ქართულში — **ჰ**-, **ს**- **0** (მათი განაწილებისა და ურთიერთმიმართების შესახებ იხ. ზემოთ (***ხ**-, სუბიექტური მეორე პირის ნიშანი).

***ხ**- პრეფიქსს შეესატყვისება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში გამოვლენილი **ხ**-, **ჰ**-, მეგრული **0**, ლაზური **0** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია ***ჰ**-) და სვანური **ხ**-.

***ხ**-

ქართ. **ხ**- ვ-ე-**ხ**-ებ-ი; შე-ვ-ა-**ხ**-ებ; შე-ვ-ა-**ხ**-ე; შე-**ხ**-ებ-ა ...

მეგრ. **ხ**- გ-ო-**ხ**-უ «გეხება»

დასტურდება ძველ ქართულში: **შეხახო** მათ ჴელი, მ. 17,7 (ხანმ.); რომელი თჳთ უფალსა **შეხეხო**, ხანმ. მრავალთ. 9av,14b; ხოლო რომლისათჳს-იგი მისწერეთ ჩემდა, უმჯობჱს არს დედაკაცისა **შე-ვე არახებაჲ**, I კორ. 7,1 და სხვ.

ქართულ **ხ**- ძირს შეესატყვისება მეგრული **ხ**-.

მასალა შეაპირისპირა ჰ- ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 38).

***ხალ-/ხლ-**

ქართ. **ხალ-/ხლ-** **ხლ**-ებ-ა; ა-**ხლ**-ავ-ს; მი-ა-**ხლ**-ებ-ა ...

მეგრ. **ხოლ-** **ხოლ**-ო-ს «ახლოს»; **ხოლ**-ო-შ-ი «მახლობელი»; უ-**ხოლ**-ო-შ-ი «უახლოესი»; **ხოლ**-აფ-ა «ხლება»; ვ-ო-**ხოლ**-უ-ქ «ვახლავარ»; ვ-ო-**ხოლ**-ი «ვახლდი»; ვ-უ-**ხოლ**-უ-ან-ქ «ვაახლებ»; მე-ე-**ხოლ**-უ «მიუახლოვდა» ...

ლაზ. **ხოლ-** მე-**ხოლ**-აფ-უ/მე-**ხოლ**-უ «მიახლოება»; მე-ვ-ო-**ხოლ**-უმ «ვუახლოვდები»; მე-ვ-ო-**ხოლ**-ამ «ვაახლოვებ»; **ხოლ**-ო/**ხოლ**-ო-ს «ახლოს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: იხილეთ ყანობირი ეგე, რამეთუ განთეთრებულ არიან და **ახან** მკად, ი. 4,35 C; რომელი ქალაქი **ეხოს** მას, II შჯულთა 21,3 (მცხეთ.); რომელმან გამოიღოს საუნჯისაგან თჳსისა **ახალი** და ძუელი, მ. 15,32 (ხანმ.); ნუმცა ვინ დააკლდების სანატრელსა მას სამკჳდრებელსა, რამეთუ, ესერა, **მოახს** მოსლვად, ისტ. ქრესტ. II 21,28-29; ცხად-ჰყოფენ არა დასავალისა ლადირთა **მოახლენი** ესე მამანი, დიდი სჯ. 357 (შნშ.); ვითარცა მოვიდოდა და **მოხეახლა** სახლსა მას, ხესმოდა ჴმაჲ სიხარულისაჲ და განცხრომისაჲ, ლ. 15,25 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ხალ-** (**ხლ-**<**ხალ-**) ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხოლ-** და ლაზური **ხოლ-**. ისმის საკითხი **ხალ-/ხლ-** ფორმის სვანურ **მ-ა-ხ-ე** («ახალი») ფორმასთან მიმართების შესახებ (Schmidt 1962, 94), მით უმეტეს, რომ **ხ-** ქართულშიაც იჩენს თავს — შემო-მ-ე-**ხ**-ო «მომიახლოვდა»; ე-**ხ**-ო-ს «ახლოს იყოს».

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 94; ЭСКЯ, 260); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ხლ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 260; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 480; Klimov 1998, 325).

***ხარ-/ხრ-**

ქართ. **ხარ-/ხრ-** ვ-**ხრ**-ავ; და-ვ-**ხარ**-ი; **ხრ**-ა; გამო-**ხრ**-ულ-ი ...

ლაზ. **ხორ-** **ხორ**-უმ-ს «ხრავს»; **ხორ**-ა-ს «ხრას» ...

ქართულ **ხარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ხორ-**.

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. კარტოზიამ (კარტოზია 1979, 68-69).

***ხარგ-**

ქართ. **ხერგ-** **ხერგ**-ი; **ხერგ**-ავ-ს; ჩა-**ხერგ**-ვ-ა; **ხერგ**-ვ-ა/გადა-**ხერგ**-ვ-ა; ჩა-**ხერგ**-ილ-ი; **ხერგ**-ილ-ი ...

მეგრ. **ხორგ-** გო-**ხორგ**-უ-ა «გახერგვა»; **ხორგ**-უ-ა «შეგროვება»; ვ-ო-**ხორგ**-ან-ქ «ვაგროვებ»; ვ-ო-**ხორგ**-ი «მოვაგროვე»; **ხორგ**-ი/**ხურგ**-ი «ქვის, ან ხის ღობე»; **ხორგ**-ილ-ი «გროვა» ...

ლაზ. **ხორგ-** **ხორგ**-ი «ღობე»

სულხან-საბას განმარტებით: «**ხერგი** ძელნი მდინარეთ მონატანი». რაჭულ დიალექტში **ხერგი** აღნიშნავს «გაუსხეპავი მსხვილი შეშებისაგან გაკეთებულ ღობეს» (ქეგლი, VIII სვ. 1426).

ქართულ **ხერგ-** (<***ხარგ-** უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199) ძირს შეესატყვისება მეგრული **ხორგ-** და ლაზური **ხორგ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 38); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა გ. კლიმოვმა (Климов 1988, 163-164; Klimov 1998, 326).

***ხარხ-**

ქართ. **ხერხ-** **ხერხ**-ი; ვ-**ხერხ**-ავ; **ხერხ**-ვ-ა ...

მეგრ. **ხორხ-** **ხორხ**-ი «ხერხი»; **ხორხ**-უ-ა «ხერხვა»; ვ-**ხორხ**-ჷნ-ქ «ვხერხავ»; ვ-**ხორხ**-ი «გავხერხე»; **ხორხ**-აფ-ა «ხახუნი» ...

ლაზ. **ხორხ-** ფ-**ხორხ**-უმ «ვხერხავ»; **ხორხ**-უმ-ს «ხერხავს» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ნეშტი იგი ერისაჲ მის გამოიყვანა ქალაქისა მისგან და **განხერხნა** იგინი **ხერხითა**, II მეფ. 12,31 O; ერი იგი მას შინა გამოიყვანნა და **განხერხნა** იგინი **ხერხითა** რკინისაჲთა, I ნეშტ. 20,3 (მცხეთ.); რქანი მისნი გრძელ არიან და **ხერხისსახედ**, შატბ. კრებ. 176,28 და სხვ.

ქართულ ***ხერხ-**(<***ხარხ-** უმლაუტის შედეგად. უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199) ძირს შეესატყვისება მეგრული **ხორხ-** და ლაზური **ხორხ-** (ლაზურში უფრო გავრცელებული **ხერხ-** ქართულიდან ჩანს ნასესხები).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 407); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 431). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთი-

ანობის ხანისათვის აღადგინა ***ხარხ**- (ზმნური) და ***ხარხ**- (სახელური) არქეტიპები (ЭСКЯ, 257; 258; შდრ.: Klimov 1998, 326).

***ხეკ-**

მეგრ. **ხაკ-** გო-**ხაკ**-უ-ა «ფხეკა»; გო-**ხაკ**-არ-უ «გაფხიკა» ...
ლაზ. **ხაკ-** ფ-**ხაკ**-არ-უმ «ვკაწრავ»; დო-ფ-**ხაკ**-არ-ი «დავკაწრე» ...
სვან. **ხკ-** ლი-**ხკ**-გნ-ე «ფხეკა»

მეგრული **ხაკ**-, ლაზური **ხაკ**- ძირის შესატყვისია სვანური **ხკ**- (<***ხეკ**-).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 419); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 45).

***ხეპ-/ხიპ-**

მეგრ. **ხაფ-** **ხაფ**-ულ-ა «ნაფოტებად დაჭრა»; ვ-**ხაფ**-ულ-ან-ქ «ვჭრი წვრილად (ნაფოტებად)»; ნა-**ხაფ**-ულ-ი «ნაფოტი» ...
ლაზ. **ხაპ-** ნო-**ხაპ**-ულ-ე «ნაფოტი»
სვან. **ხეპ-/ხიპ-/ხპ-** ლი-**ხპ**-ე «გაპობა»; ლი-**ხეპ** «გაპობა (ვნ. გვ.)»

მეგრული **ხაფ-** (<***ხაპ**-), ლაზური **ხაპ**- და სვანური **ხეპ**- კანონზომიერად შეესატყვისებიან ერთმანეთს. ქართულში შესატყვისი ძირი არ ჩანს (ჩიქობავა 1938, 261; შდრ.: ЭСКЯ, 261).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 157); სვანური ექვივალენტი გამოავლინა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ხპ-/ხეპ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 261; Klimov 1998, 327).

***ხერ-**

ქართ. **ხერ-** მ-**ხერ**-ვ-ალ-ი «წამყვანი»; სა-**ხერ**-ვ-ელ-ი «მიმართულების მიმცემი; საჭე»
მეგრ. **ხარ-** **ხარ**-უ-ა/გილა-**ხარ**-უ-ა «თოვლის გაკვალვა»; ვ-**ხარ**-გნ-ქ «ვკვალავ (თოვლს)»; გო-ვ-**ხარ**-ი «გავკვალე» ...
ლაზ. **ხარ-** **ხარ**-ი «ნაბიჯი»

დასტურდება ძველ ქართულში: გარდამოჴდენ ნავით მათით ყოველნი საჭით **მხერვალნი** და მას შინა მსხდომნი და ყოველნი ნავთა **მხერვალნი** ზღჳსანი, და ქუეყანასა დადგენ, ეზეკ. 27,29 OJ; ნაძჳ სანირით გეშენა შენ, პებული ფიცართა საროჲსაჲ ლიბანით მოგართუეს შენ საქმედ **ნავისსახერველთა**, ეზეკ. 27,5 J; მოციქულთაგანი არა ვინ **ღამისმხერ-**

**ვალ** არს, არამედ ყოველნივე, ვითარცა მთიებნი, ბრწყინვალე არიან, სინ. მრავალთ. 218,1-2 და სხვ.

ქართულ **ხერ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხარ-** და ლაზური **ხარ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ტ. გუდავამ. ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (Сарджвеладзе 1991, 144). ლაზური **ხარ-** სახელური ფორმა იმას მოწმობს, რომ ქართული და მეგრული ზმნური ფორმებისათვის ამოსავლად სახელი უნდა ვივარაუდოთ.

***ხჳ-**

ქართ. **ხუ-/ჳ-/ვ-** **ხუ**-ი-ყავ; **ხუ**-ი-მალ-ვ-ი; აღ-**ხუ**-მართ-ე; აღ-**ჰუ**-მართ-ე; **ვ**-ე-სავ ...

მეგრ. **ვ-/ბ-/ფ-/პ-** **ვ**-ორე-ქ «ვარ»; **ვ**-ო-რწყ-ე-ქ «ვხედავ»; **ბ**-რაგად-ან-ქ «ვლაპარაკობ»; **ბ**-გორ-უნ-ქ «ვეძებ»; **ფ**-თას-ჷნ-ქ «ვთესავ»; **ფ**-ჩ-ანქ «ვაჭმევ»; **პ**-ჭარ-ჷნ-ქ «ვწერ» ...

ლაზ. **ვ-/ბ-/ფ-/პ-** **ვ**-ორ-ე «ვარ»; **ვ**-ი-ფხორ «ვჭამ»; **ბ**-ძირ-ი «ვნახე»; **ბ**-ზუმ-ი «გავზომე»; **ფ**-თქვ-ი «ვთქვი»; **ფ**-ხორხ-უმ «ვხერხავ»; **პ**-ჭკომ-ი «ვჭამე»; დო-**პ**-ჭვ-ი «დავწვი» ...

სვან. **ხჳ-/0** **ხჳ**-ი-შხჳნ-ი «ვინახავ»; **ხჳ**-ი-კედ «ვიღებ»; **ხჳ**-ა-მჳრ-ე «ვამზადებ»; **დჳ**იგ-ე «ვაქრობ»; **ტჳ**იხ-ე «ვაბრუნებ»; **ტჳ**ეხ-ნ-ი «ვბრუნდები» ...

ქართულ **ხჳ-/ჳ-/ვ-** ალომორფებს შეესატყვისება მეგრული **ვ-/ბ-/ფ-/პ-**, ლაზური **ვ-/ბ-/ფ-/პ-** და სვანური **ხჳ-/ჳ-**.

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1847, 412); მანვე შეუდარა ერთმანეთს ქართულისა და სვანურის მონაცემები (Rosen 1847, 424-425). ყველა ქართველური ენის მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 25-27; იხ. აგრეთვე ონიანი 1978, 164).

***ხჳ-**

მეგრ. **ხვ-** შე-**ხვ**-ალ-ამ-ა «შეხვედრა»; მე-**ხვ**-ალ-ამ-ა «მოხვედრა» ...

ლაზ. **ხვ-** ქოდო-მ-ო-**ხვ**-ი «შემხვდი»

სვან. **ხჳ-** ლი-**ხჳ**-ჲე «შეხვედრა»; ხ-ე-**ხჳ**-ა «ხვდება»; ხ-ა-**ხჳ**-ი-ენ-ა «შეხვედრია» ...

მეგრული **ხვ-**, ლაზური **ხვ-** და სვანური **ხჳ-** კანონზომიერად შეესატყვისებიან ერთმანეთს.

მეგრული და სვანური ენების ფორმები ერთმანეთს დაუკავშირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1940a, 535); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ხჳ(ი)**- არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 258; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 483; Klimov 1998, 327).

***ხჳ-**

ქართ. **ხჳ-** მო-**ხუ**-ევ-ა; სა-**ხუ**-ევ-ელ-ი; შე-**ხვ**-ევ-ა (ახ. ქართ.) ...
მეგრ. **ხ-** ქიმშა-ა-**ხ**-უ «შეახვია»

დასტურდება ძველ ქართულში: **შეხუხჳა** წყლული იგი და დახასხა ზეთი, ლ. 10,34 (ხანმ.); მოიგე შენდად **სახუეველი** მჩურისაჲ და **შეიხჳე** წელთა შენთა, იერ. 13,1 O; დამუსრვილსა და დალეწილსა ვერ ძალ-უც ... შეკრვად და **შეხუევად** წყლულებათა თჳსთა, A-129 154r,15-18b; ნუცა **მოიხუევ** მკლავთა მისთა, იგავნი სოლომონ, 5,20 O; მოიწია მის ზედა, ვითარცა გუელი შავი, და იწყო **მოხუევად** ფერჴთა მისთა, Sin.-6 34r; ერი ძლიერი **მოხუეულ** იყო გარემო ქალაქსა მას, IV მეფ. 6,15 O და სხვ.

ქართულ **ხუ-** ძირის შესატყვისი შეიძლება იყოს მეგრული **ხ-** (<***ხჳ-**). არნ. ჩიქობავას აზრით, ამავე ძირს უკავშირდება ლაზური **ხვ-** (იხ. ჩიქობავა 1938, 423).

მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 423).

***ხჳად-**

ქართ. **ხუად-** **ხუად**-ი; **ხვად**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ხოდ-** **ხოდ**-უ-ა «coire»

ლაზ. **ხოდ-** ო-**ხოდ**-უ «coire»

დასტურდება ძველ ქართულში: რაჟამს შვიან **ხუადი** კჳცი, დაუცოხნნის საურველნი, შატბ. კრებ. 180,25-26.

ქართულ **ხუად-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხოდ-** და ლაზური **ხოდ-** (<***ხჳოდ-**; **ო**-ს წინ **ჳ**-ს დაკარგვის შედეგად; შდრ.: Кипшидзе 1914, 405; ЭСКЯ, 258; Klimov 1998, 327).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 405); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 152). ***ხჳად-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 258; Klimov 1998, 327).

***ხჷაჷ-**

ქართ. **ხუავ-** **ხუავ**-ი «ზვინი; გროვა; მოსავალი»; **ხუავ**-რიელ-ი «უხვი»

სვან. **ხჷა-** **ხჷა**-ჲ/**ხჷა̈**-ჲ «ბევრი»

დასტურდება ძველ ქართულში: ვითარცა ვინ შეკრიბა ქვაჲ **ხუავად**, ისუ ზირ. 21,9 O; არა **ხუავეულად** შეჰკრებს, არამედ სიყუარულითა შეჰკრავს, A-684 24v (აშიაზე); **ხუავრიელთა** წყალობათა შენთა, A-1105 143v და სხვ.

ქართული **ხუავ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს სვანური **ხჷა-**/**ხჷა̈-**. მეგრული **ხვა**-ი («გუნდი; გროვა») ქართულიდან არის ნასესხები (შდრ.: ЭСКЯ, 258; Klimov 1998, 328).

ქართული და სვანური ენების მონაცემები შეაპირისპირა და ***ხჷაჷ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 258; შდრ.: Klimov 1998, 328).

***ხჷედ-/ხჷდ-**

ქართ. **ხუედ-/ხუდ-** მ-**ხუედ**-ა; ჰ-**ხუედ**-ა; შე-**ხუედ**-რ-ა; **ხუედ**-რ-ი; ჰ-**ხუდ**-ებ-ი-ს ...

მეგრ. **ხვად-** ვ-**ხვად**-ჷქ «ვხვდები»; ვ-**ხვად**-ი «შევხვდი»; ბ-**ხვად**--ჷქ «ვიგებ; ვერგები მას»; მე-ბ-**ხვად**-ი «მივხვდი»; ბ-**ხვად**-ი «ვერგე მას» ...

ლაზ. **ხვად-** ო-**ხვად**-უ «შეხვედრა»; მო-გ-**ხვად**-ო-ნ «გხვდება (იგი შენ)»; ქომო-**ხვად**-უ «შეხვდა»; მო-**ხვად**-უ-ნ «მოხვდება» ...

სვან. **ხჷიდ-** ლა-ხ-**ხჷიდ** «შეხვდა»; ლო-ხ-**ხჷიდ** «შევხვდი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ესეღა თუ წარიყვანოთ პირისაგან ჩემისა და **შეხუდეს** მაგას სნეულებაჲ გზასა ზედა, და შთაავლინოთ სიბერჱ ჩემი მწუხარებით ჯოჯოხეთა, შესაქმ. 44,29 O; იყო დაწყებაჲ **შეხუდომისა** მათისაჲ ნატრაჲ მათი, შატბ. კრებ. 110,24; შრომასა **შემახუედრებს** მე მარადის ქურივი ესე, ლ. 17,5; **ხხუედა** მარიამს ჭეშმარიტი იგი ძოწეული და მეწამული, იაკობის წინარესახარ. 68r,7-9a (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ხუედ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხვად-**, ლაზური **ხვად-** და სვანური **ხჷიდ-** (<***ხჷედ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (Чарая 1912, 40; იხ. აგრეთვე Кипшидзе 1914, 401); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 424); სვანური – გ. კლიმოვმა (Климов 1960, 24; იხ. აგრეთვე ЭСКЯ, 258; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 70). გ. კლიმოვმა საერთოქართველური

ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ხჳ(ი)-დ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 258; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 485; Klimov 1998, 328).

***ხჳეტ-**

ქართ. **ხუეტ-** **ხუეტ**-ა «ფხეკა; გლეჯა; გაწმენდა; გამოგვა»; **ხუეტ**-ს; მ-**ხუეტ**-ელ-ი; სა-**ხუეტ**-ელ-ი ...

მეგრ. **ხვატ-** **ხვატ**-უ-ა «ღრღნა; კვნეტა»; ვ-**ხვატ**-ჷნ-ქ «ვკვნეტ»; მა-**ხვატ**-ალ-ი «მკვნეტელი; მღრღნელი»; **ხვატ**-აფ-ი «ვარცხნა» ...

ლაზ. **ხვატ-** მე-**ხვატ**-ინ-უ «კვნეტა; ღრღნა; გაცვეთა»; **ხვატ**-უმ-ს/**ხვატ**-უფ-ს «კვნეტს; ღრღნის»; **ხვატ**-ერ-ი «დაღრღნილი; გაცვეთილი» ...

სვან. **ხჳეტ-/ხჳტ-** ლი-**ხჳეტ**/ლი-**ხჳტ**-ე «მოსპობა; დაღუპვა»; მე-**ხჳტ**-ე «გაპარტახებული» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მოწამე არიან ამას წმიდანი მარტჳლნი, რომელნი იწამნეს, რამეთუ გუერდთა მათთა **ხუეტდეს**, სინ. მრავალთ. 223,11-12; **ხუეტაჲ** და გუემაჲ და მოჭრაჲ ასოთა მათთაჲ მახჳლითა, იქვე 126,3-5; ფუცხჳთა **ხუეტილთა** მოკუდავებისა სიზრქე განაგდეთ, პარაკლიტ. 52r,19-20; უკუეთუ ჭურჭრითა რვალისაჲთა შეიგბას, **მოხუეტენ** იგი, დაიწუეს და ჭურჭელი განირცხენ წყლითა, ლევ. 6,21 O და სხვ.

ქართულ **ხუეტ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხვატ-**, ლაზური **ხვატ-** და სვანური **ხჳეტ-/ხჳტ-**. მნიშვნელობათა სხვაობა ამ ფორმათა დაკავშირებისათვის დაბრკოლებას არ უნდა წარმოადგენდეს (შდრ.: ჩიქობავა 1938, 426).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 425-426; შდრ.: Schmidt 1962, 158); სვანური ექვივალენტი გამოავლინა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 158). ***ხჳეტ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 259; შდრ.: Klimov 1998, 328).

***ხუეწ-**

ქართ. **ხუეწ-** გამო-**ხუეწ**-ა; გამო-ე-**ხუეწ**-ა; მო-**ხუეწ**-ილ-ი ...

მეგრ.. **ხვაწ-** ნა-**ხვაწ**-ა «ფაფის მომზადების შემდეგ ქვაბის ფსკერზე წარმოქმნილი ქერქი» ...

ლაზ. **ხვეწ-** **ხვეწ**-ი «რკინის იარაღი კოვზის გულის ამოსათლელად»

დასტურდება ძველ ქართულში: ხოლო იაკობ მოიღო კუერთხი ბრაწისაჲ და ნიგუზისაჲ და ძელქვისაჲ ნედლი და **გამოხუეწა** იგი

იაკობ, ნაქურცენი მისი ნედლი მოსძარცუა და აჩნდა კუერთხთა მათ თეთრი იგი, რომელი **გამოეხუეწა** ჭრელი, შესაქმ. 30,37 O; მრავალთა აღწერეს ხატთათჳს ქუეყანისათა, ვითარმედ ბურთჳსსახე არს იგი, გინა თუ ფეშხუენისსახეო, ყოვლითკერძოვე მრგუალი. ვითარცა **მოხუეწილი** რაჲმე, ექუს. დღეთ. (აბ.) 123,19-21 და სხვ.

გურულში დასტურდება **ხვეწი** «მოხრილი რკინა, რომლითაც ხვეწენ»; ქიზიყურში **ხვეწა** ნართისათვის ბეწვების მოცილებას აღნიშნავს (ღლონტი 1975, 368-369).

ქართული **ხუეწ**- ძირის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **ხვაწ**- და ლაზური **ხვეწ**- (<***ხვაწ**- უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-169; სხვაგვარი დაკავშირება იხ. ЭСКЯ, 259; Klimov 1998, 329).

ქართული ენის ზოგ დიალექტში გვხვდება **ხვაწ**-, რომელიც მეგრულიდან არის ნასესხები: **ხვაწა** (რაჭ.) «ხის კოვზის სათლელი დანა»; **მოხვაწვა** (რაჭ.) «მოთლა»; **ხვაწაწინი** (იმერ.) «ხის კოვზის გულის ამოსათლელი» (ღლონტი 1975, 368).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***ხჷლეპ-/ხჷლიპ-**

ქართ. **ხვლეპ-/ხვლიპ-/ხვრეპ-/ხვრიპ-** **ხვლეპ**-ს; შე-**ხვლიპ**-ა; **ხვრეპ**-ს; შე-**ხვრიპ**-ა ...

მეგრ. **ხუპ-** **ხუპ**-უ-ა «ხვლეპა; ხარბად სმა»; ვ-**ხუპ**-უნ-ქ «ვხვლეპ» ...

ლაზ. **ხლაპ-/ხლიპ-** ო-**ხლიპ**-უ «ხვლეპა; მოსმა (წყლისა)»; ამა-**ხლაპ**-ა «შეხვლეპა»; ამა-**ხლაპ**-ერ-ი «შეხვლეპილი» ...

სვან. **ხჷლიპ-** ლი-**ხჷლიპ**-ი «ხვლეპა»

ქართული **ხვლეპ-** ფორმის შესატყვისია ლაზური **ხლაპ-** (<***ხჷლაპ-**). ქართული **ხვლიპ-** ალომორფის შესატყვისია ლაზური **ხლიპ-** (<***ხჷლიპ-**) და სვანური **ხჷლიპ-**.

მეგრულში მომხდარი ცვლილება (**ხუპ**-<**ხვლაპ-/ხვლიპ-** (?) ამ ფორმის ექსპრესიულობით შეიძლება აიხსნას.

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 232), თუმცა იგი თვლიდა, რომ გურული **ხვლეპა** ზანიზმია (იქვე). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ხჷლიპ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 259; შდრ.: Klimov 1998, 329).

***ხი-**

ქართ. **ხი-** მ-**ხი**-არ-ულ-ი; მ-**ხი**-არ-ულ-ებ-ა-ჲ ...

მეგრ. **ხი-** **ხი**-ოლ-ი «სიხარული»; მ-ო-**ხი**-ოლ-ჷ «მიხარია»; მ-ა-**ხი**-ოლ-ჷ «გამეხარდა» ...

სვან. **ხი-** **ხი**-ად «სიხარული»; **ხი**-ად-ულ «სიხარულო» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **მხიარულ** იყვნენ თუალნი მისნი უფროჲს ღჳნისა, შესაქმ. 49,12 O; პირი მისი **მხიარულად** ეგოს, ისუ ზირ. 26,4 O; **მხიარულებაჲ** და სიხარული ჴერ-არს, ლ. 15,32 (ხანმ.); მოეღოს სიხარული და **მხიარულებაჲ** სავენაჴეთაგან, ესაია 16,10 J და სხვ.

ქართულ **ხი-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ხი-** და სვანური **ხი-**. ლაზურში შესატყვისი არ ჩანს (შდრ.: Klimov 1998, 329).

მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1911-1914, VIII 1240). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ხიად-** არქეტიპი (ЭСКЯ, 260; შდრ.: Klimov 1998, 329).

***ხიკ-**

ქართ. **ხიკ-** **ხიკ**-ი «წვრილი, უპირატესად ნარიყი შეშა» (რაჭ.); **ხიკ**-ინ-ი «რისამე გამხმარის ხმაურობა» (გურ.; იმერ.); გა-**ხიკ**-ინ-ებ-ულ-ი «გამხმარი» (გურ.; იმერ.) ...

მეგრ. **ხინკ-** **ხინკ**-ი «წვრილი შეშა; ფიჩხი; ნაფოტი»; **ხინკ**-ოლ-ი «რისამე გამხმარის ხმაურობა; შეშის მტვრევის ხმა»; გო-**ხიკ**-ინ-აფ-ილ-ი «გამხმარი» ...

ქართულ **ხიკ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **ხინკ-** (<**ხიკ-ნ**-ს განვითარების შედეგად).

მასალა შეაპირისპირეს ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 232) და რ. აბაშიამ (აბაშია 1999, 13). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ხიკ-** არქეტიპი აღადგინა რ. აბაშიამ (აბაშია 1999, 13).

***ხინწ-**

ქართ. **ხინწ-** გა-**ხინწ**-ვ-ა «გაცეხვილი ღომის მტვრისაგან გაწმენდა»

მეგრ. **ხინწ-** **ხინწ**-უ-ა «მოსუფთავება»; **ხინწ**-უნ-ს «წმენდს»; გემნო-**ხინწ**-უ «მოწმინდა (განიავებისას ზედ მიაყოლა)» ...

ლაზ. **ხინწ-** **ხინწ**-უფ-ს «წმებდს»; **ხინწ**-უფ-დ-უ «წმენდდა» ...

**გახინწვა** დასტურდება ქართული ენის იმერულ დიალექტში.

ქართული **ხინწ-** ძირის კანონზომიერი შესატყვისებია მეგრული **ხინწ-** და ლაზური **ხინწ-**.

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 427); ქართული ექვივალენტი დაძებნა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 28; შდრ.: ჩიქობავა 1938, 427).

***ხინწ₁კ-**

ქართ. **ხინწკ-** **ხინწკ**-ი «ყურძნის კურკა»

მეგრ. **ხინჭკ-** **ხინჭკ**-ვ-ი «პატარა მჭრელი კენჭი»

ქართულ **ხინწკ-** (<***ხინწ₁კ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ხინჭკ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 45).

***ხიტკ-**

ქართ. **ხიტკ-** **ხიტკ**-ინ-ებ-ს «ახრამუნებს; ტკვერს»

მეგრ. **ხინტკ-** **ხინტკ**-ორ-უ-ა «დაქუცმაცება»

**ხიტკინი** დასტურდება ქართული ენის იმერულ დიალექტში.

ქართულ **ხიტკ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხინტკ-** (<***ხიტკ-**; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***ხიწ₁-**

ქართ. **ხიწ-** **ხიწ**-ნ-ა «ხრვა»

მეგრ. **ხიჭ-** მო-**ხიჭ**-უ-ა «მოგლეჯა»

შესაძლოა, რომ ქართული **ხიწ-** (<***ხიწ₁-**) ძირის შესატყვისი იყოს მეგრული **ხიჭ-** (Fähnrich 1998c).

***ხიჭ-**

ქართ. **ხიჭ-** **ხიჭ**-ი «კენჭი» (მესხ.; ჯავახ.)

მეგრ. **ხინჭკ-** **ხინჭკ**-ი «წვრილი კენჭი»

ქართულ **ხიჭ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხინჭკ-** (<***ხიჭკ-**. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ხიჭ-** არქეტიპი აღადგინა რ. აბაშიამ (აბაშია 1999, 13).

***ხოკ-**

ქართ. **ხოკ-** **ხოკ**-ავ-ს; **ხოკ**-ვ-ა ...

მეგრ. **ხოკ-** **ხოკ**-უ-ა «პარსვა»; ბ-**ხოკ**-ჷნ-ქ «ვპარსავ»; გო-ბ-**ხოკ**-ი «გავპარსე»; ი-ბ-**ხოკ**-უნ-ქ «ვიპარსავ»; მა-**ხოკ**-ალ-ი «მპარსავი; პარიკმახერი» ...

ქართული **ხოკ-** ძირის შესატყვისი ჩანს მეგრული **ხოკ-**. მასალა შეაპირისპირა და ***ხოკ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Климов 1973, 367; Klimov 1998, 330; შდრ.: Deeters 1957, 388).

***ხორხ-**

ქართ. **ხორხ-** **ხორხ**-ნ-ი-ს «ღრღნის»; **ხორხ**-ნ-ა ...

მეგრ. **ხირხ-** **ხირხ**-ონ-უ-ა «ღრღნა»; **ხირხ**-ონ-უნ-ს «ღრღნის»; დო-**ხირხ**-ონ-უ «დაღრღნა»; **ხირხ**-ონ-ირ-ი «დაღრღნილი» ...

**ხორხნა** გვხვდება ქართული ენის ლეჩხუმურ დიალექტში (იხ. ქეგლი, VIII 1497).

ქართული **ხორხ-** ძირის შესატყვისია მეგრული **ხირხ-** (<***ხორხ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1984, 45).

***ხორხოც-**

ქართ. **ხორ-ხოც-** **ხორ-ხოც**-ებ-ს; **ხორ-ხოც**-ი ...

მეგრ. **ხორ-ხოჩ-** მე-**ხორ-ხოჩ**-ან-დ-ჷ «სიცილით დადიოდა»

ქართულ **ხორ-ხოც-** (<***ხორხოც-**) ფუძეს (იგი მიღებულია რედუპლიკაციის შედეგად) შეესატყვისება მეგრული **ხორ-ხოჩ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c).

***ხოტრ-**

ქართ. **ხოტრ-** **ხოტრ**-ავ-ს; გა-**ხოტრ**-ა; **ხოტრ**-ვ-ა; გა-**ხოტრ**-ილ-ი ...

მეგრ. **ხუჭორ-** **ხუჭორ**-უ-ა «ხოტრვა»; **ხუჭორ**-უნ-ს «ხოტრავს»; გ-ი-**ხუჭორ**-უ «გაიკრიჭა; გაიხოტრა» ...

ლაზ. **ხოტორ-/ხუტორ-/ხოჭორ-** ო-**ხოტორ**-უ «გაკრეჭა (თმისა, მატყლისა)»; უ-**ხოტორ**-ამ (ათ.) «ვკრეჭ»; ვ-უ-**ხოჭორ**-აფ (ხოფ.) «id.»; უ-**ხოტორ**-ი «გავკრიჭე» ...

ქართული **ხოტრ-** (<***ხოტრ̥-**) ფორმას შეესატყვისება ლაზური **ხოტორ-** (<***ხოტრ̥-**; **ხუტორ-**<**ხოტორ-** ო>უ პროცესის შედეგად).

მეგრული **ხუჭორ- ხოტორ-** ფორმის ექსპრესიული ვარიანტია.

მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 432-433).

***ხოწ-**

ქართ. **ხოწ-** ამო-**ხოწ**-ვ-ა «ამოთლა; ამოჭრა; ამოღრმავება»

მეგრ. **ხოწ-** **ხოწ**-უ-ა «კანის გაცლა; გაშალაშინება»; **ხოწ**-უნ-ს «კანს აცლის»; გო-**ხოწ**-ჷ «კანი გააცალა»; **ხოწ**-ილ-ი «გათლილი» ...

ლაზ. **ხოწ-** ო-**ხოწ**-უ «კანის გაცლა»

**ამოხოწვა** დასტურდება ქართული ენის ლეჩხუმურ დიალექტში.

ქართულ **ხოწ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **ხოწ-** და ლაზური **ხოწ-**.

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 259); ქართული ექვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987).

***ხოხ-**

ქართ. **ხოხ-** **ხოხ**-ნ-ა «ჩიჩქნა; თხრა»

მეგრ. **ხჷხ-** **ხჷხ**-ონ-უ-ა «ჩიჩქნა; თხრა»; **ხჷხ**-ონ-უნ-ს «ჩიჩქნის; თხრის» ...

ქართულ **ხოხ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ხჷხ-** (<***ხოხ-**).

ქართული **ხოხ-ნ-** ფუძის კანონზომიერი შესატყვისია მეგრული **ხჷხ-ონ-**.

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1997a, 24).

***ხრაკ-**

ქართ. **ხრაკ-** **ხრაკ**-ავ-ს; მო-**ხრაკ**-ა; მო-**ხრაკ**-ვ-ა; მო-**ხრაკ**-ულ-ი ...

მეგრ. **ხიროკ-** **ხიროკ**-უ-ა/**ხირიკ**-უ-ა «ხრაკვა»; ი-**ხიროკ**-ჷ «იხრაკება»; დი-**ხიროკ**-უ «დაიხრუკა»; **ხიროკ**-ილ-ი «დახრაკული» ...

ლაზ. **ხრაკ-** ო-**ხრაკ**-უ «შეხრაკვა»

ქართულ **ხრაკ-** ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხიროკ-** (<***ხროკ-**). რთულია ამ მასალასთან მეგრული **ხირიკ-** და ლაზური **ხრაკ-** ფორმების მიმართების საკითხი.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირეს არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 432) და გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 261; Klimov 1998, 331). ამ მასალასთან ლაზური **ხრაკ-** გ. კლიმოვმა დააკავშირა (Klimov 1998, 331). ***ხრაკ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 261; შდრ.: Klimov 1998, 331).

***ხრუტ-**

ქართ. **ხრუტ-** **ხრუტ**-უნ-ი «ღრუტუნი»

ლაზ. **ხრუტ-/ხუტ-** **ხრუტ**-ინ-ი/**ხუტ**-ინ-ი «ღრუტუნი»

სვან. **ხგრტ-**

ქართულ **ხრუტ-** ფორმას შეესატყვისება ლაზური **ხრუტ-** (**ხუტ-** <**ხრუტ-**) და სვანური **ხგრტ-** (<***ხრუტ-**).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ხრუტ-უნ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 262; Klimov 1998, 331).

ისმის საკითხი ***ხრუტ-** და ***ხურ-** ფორმათა ურთიერთმიმართების შესახებ.

***ხუთ-**

ქართ. **ხუთ-** **ხუთ**-ი; მე-**ხუთ**-ე; ათ-**ხუთ**-მეტ-ი ...

მეგრ. **ხუთ-** **ხუთ**-ი «ხუთი»; მა-**ხუთ**-ა «მეხუთე»; ვით-ო-**ხუთ**-ი «ხუთმეტი» ...

ლაზ. **ხუთ-** **ხუთ**-ი/**ხუ** «ხუთი»; მა-**ხუთ**-ან-ი «მეხუთე»; ვიტ-ო-**ხუთ**-ი «ხუთმეტი»

სვან. **ხუშდ-/ხ̂უიშდ-** ̂უო-**ხუშდ**/̂უო-**ხ̂უიშდ** «ხუთი»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: ხიფარვიდა თავსა თჳსსა **ხუთ** თთუე, ლ. 1,24 (ხანმ.); რომელსა ხრქჳან ჰებრაელებრ ბეთესდა, **ხუთ** სტოა ხიყო, ი. 5,2 (ხანმ.); ერთსა თანაედვა **ხუთასი** დრაჰკანი, ხოლო ერთსა მას — ერგასისი, ლ. 7,41; **ხუთეული** მისი შესძინოს მას ზედა, ლევ. 5,24 (გელ.); **ხუთშაბათსა,** l 24r,16; დღე **ხუთშაბათი** იყო, შუშ. 20,6; მისცეს თავადი იგი და **მეხუთჱ** იგი შესძინოს მას ზედა, იქვე 5,24 O; **მეხუთედი** შესძინოს მას ზედა, ლევ. 5,16 B და სხვ.

ქართულ **ხუთ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხუთ-**, ლაზური **ხუთ-** (**ხუ-**<**ხუთ-**; იხ. ჩიქობავა 1938, 216) და სვანური ̂უო-**ხ̂უიშდ-** (<***ხუშდ-**; **̂უო-** ანლაუტში **̂უოშთხ-** («ოთხი») ანალოგიით არის გაჩენილი; იხ. თოფურია 1926, 202. შესატყვისობისათვის ქართ. **თ** : სვან. **შდ** იხ. თოფურია 1926, 201-202; მელიქიშვილი 1981, 70-79).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 11). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ხუ(ს)თ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 262; შდრ.: Klimov 1998, 332).

***ხუნ-**

ქართ. **ხუნ-** **ხუნ**-დ-ებ-ა; გა-**ხუნ**-დ-ა; გა-**ხუნ**-ებ-ა; გა-**ხუნ**-ებ-ულ-ი ...

ლაზ. **ხინ-** ო-**ხინ**-უ «გახუნება; ფერის დაკარგვა»; ვ-ი-**ხინ**-ე-რ «ვფერმკრთალდები; ვყვითლდები (ციებისაგან)»; დი-**ხინ**-ერე-ნ «გაფერმკრთალებულა; გახუნებულა»..

ქართულ **ხუნ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს ლაზური **ხინ-** (<***ხუნ**-).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1975, 343; Fähnrich 1980a, 181).

***ხურ-**

ქართ. **ხურ-** **ხურ**-ინ-ავ-ს; **ხურ**-ინ-ვ-იდ-ა; **ხურ**-ინ-ვ-ა ...

მეგრ. **ხურხ-/ხირხ-** **ხურხ**-ინ-ი/**ხირხ**-ინ-ი «ხვრინვა»; ვ-**ხურხ**-ინ-ჯნ-ქ /ვ-**ხირხ**-ინ-ჯნ-ქ «ვხვრინავ»; ი-ფ-**ხურხ**-ინ-ი «ვიხვრინე» ...

სვან. **ხურ-** **ხურ**-უნ-ი «ხვრინვა»

დასტურდება ძველ ქართულში: იონა შთავიდა უბესა მის ნავისასა და ეძინა და **ხურინვიდა**, იონა 1,5 J; იონას ეძინა და **ხურინვიდა**, სინ. მრავალთ. 105,19; არავინ მძინარჱ გჳრგჳნოსან იქმნის, არცაღა რომელი დაწვის და **ხურინავნ**, Ath.-11 262r და სხვ.

ქართულ **ხურ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ხურხ-** (<***ხურ- ხ**-ს განვითარების შედეგად; შდრ.: ЭСКЯ, 260) და სვანური **ხურ-** (**ხურ-უნ-** ფორმისათვის იხ. ავალიანი 1995, 68).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ტ. გუდავამ (გუდავა 1954, 702); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ჰ. ფენრიხმა. გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ხურ-ინ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 259).

***ხუს-**

ქართ. **ხვის-** **ხვის**-ნ-ა

მეგრ. **ხუშ-** **ხუშ**-უ-ა «დაგვა»

ქართულ **ხვის-** (<***ხუს-** უმლაუტის შედეგად; უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199) ძირს უნდა შეესატყვისებოდეს მეგრული **ხუშ-**.

მასალა შეაპირისპირა რ. აბაშიამ (აბაშია 1997c, 5-6; იხ. აგრეთვე Fähnrich 1998a, 49).

***ხუტ-**

ქართ. **ხუტ-** ი-**ხუტ**-ებ-ს; ჩა-ი-**ხუტ**-ა; ჩა-**ხუტ**-ებ-ა ...

მეგრ. **ხუტ-** **ხუტ**-ოლ-აფ-ა «ჩახუტება»; ვ-ი-**ხუტ**-ოლ-უ-ან-ქ «ვიხუტებ»; ვ-ო-**ხუტ**-ოლ-ჯქ «ვეხუტები» ...

სულხან-საბას განმარტებით: «**ხუტილი** მოხვევასავით».

ქართულ **ხუტ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ხუტ-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 409). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ხუტ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 262).

***ხუტ-**

ლაზ. **ხუტ-** ეშა-**ხუტ**-ონ-უფ-ან «გამოჭრიან»

სვან. **ხŭტ-** ლი-**ხŭტ**-ე «ჭრა; მოჭრა»

ლაზურ **ხუტ-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **ხŭტ-** (<***ხუტ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 37-38). მანვე დასვა საკითხი ქართულ **ხტ-ულ-** («სახნავად დაკვალული მიწის ნაწილი») ფორმასთან ამ ძირთა მიმართების შესახებ (იქვე).

# კ

***კად-/კედ-/კდ-**

ქართ. **კად-/კედ-/კდ-** გან-ვ-**კად**-ე «გავაძევე»; აღ-ი-**კად**-ა «მოიხსნა»; ი-**კად**-ა «ამოიღო»; წარ-ვ-**კედ** «წაველი»; შთა-ვ-**კედ** «ჩაველი»; გან-**კდ**-ა «გავიდა»; **კდ**-ილ-ი «ამოღებული; ამოწვდილი»; **კდ**-ომ-ა «წინააღმდეგობა; ბრძოლა» ...

მეგრ. **რთ-** ქჷ-მო-**რთ**-უ «მოვიდა»; მი-და-**რთ**-უ «წავიდა»; გე-**რთ**-უ «ამოვიდა»; ეშა-**რთ**-უ «ავიდა»; გიმა-**რთ**-უ «ჩავიდა» ...

ლაზ. **ხთ-/თ-** ო-**ხთ**-იმ-უ «ასვლა»; გელა-**ხთ**-იმ-უ «შემოვლა»; მო-**ხთ**-იმ-უ «მოსვლა; მოღწევა»; მო-**ხთ**-უ «მოვიდა»; მე-ნ-და-**ხთ**-უ «წავიდა»; გამა-**ხთ**-უ «გამოვიდა»; მო-f-**თ**-ი/მო-ბ-**თ**-ი «მოვედი» ...

სვან. **კად-/კედ-/კდ-** ან-**კäდ** «მოვიდა»; **კედ**-ნ-ი «მოდის»; ლი-**კედ** «მოსვლა»; ან-**კდ**-ენ-ი «მოვა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: თავსა თქუენსა არა **ალიკადოთ** ვარშამაგი, ლევ. 10,6 O; დღეს **გამომკადეს** მე მაგათ, I მეფ. 26,19 O; **განჰკადეს** ტყავი და წარიღეს წმიდისა მის და დაჰკიდეს სენაკსა მის ზედა, Sin.-6 40r; იწყო სიტყუად მისა ამნონ და ჰრქუა: აღდეგ და **განკედ** ამიერ! II მეფ. 13,15 O; **განუკდა** მას იონათან და მოკლა იგი, იქვე 21,21 O; აღდეგ და **გარდამოკედ** და წარგავლინო შენ, I მეფ. 9,26 O; ეშმაკთა **განხკდიდით**, მ. 10,8 (ხანმ.); უბრძანა მყის, მუნქუესვე, სარტყელთა მათთა შეკუეთაჲ და განძარცუვაჲ სამოსლისა მათისაჲ და **ალკდად** მანიაკები ოქროჲსა ქედთაგან მათთა, სერგ. 398,4-7; არა **კდებოდის**, არცა ღაღადებდეს, მ. 12,19 (ხანმ.) და სხვ.

ქართული **კდ-** (შეკუმშულ ძირს) შეესატყვისება მეგრული **რთ-** (<***კთ-**<***კდ-**; იხ. ჩიქობავა 1938, 426; როგავა 1949, 505), ლაზური **ხთ-** (<***კთ-**<***კდ-**; **თ-**<**ხთ-**<***კთ-**) და სვანური **კა̈დ-/კედ-/კდ-**.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 426); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ვ. თოფურიამ (თოფურია 1940a, 535). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***კად-/კედ-/კდ-** (ЭСКЯ, 263) და ***კედ-/კიდ-/კდ-** (Klimov 1998, 335).

***კალ-/კლ-**

ქართ. **კალ-/კლ-** ა-**კლ**-ი-ს; და-ა-**კალ**-ა; **კლ**-ა; და-**კლ**-ა; მი-ა-**კალ**-ა; მი-**კლ**-ა; მო-**კლ**-ა ...

სვან. **კალ-/კლ-** ათ-**კალ**-ე «ჩაარჭვე»; ჩუ̂ათ-**კალ**-ე «ჩაარჭო»; ხ-ე-**კლ**-ი «ერჭობა»; ა̈თ-**კალ**-ა̈ნ «შეერჭო» ...

გვხვდება ძველ ქართულში: ერთსა მუნ მდგომარეთა სუეტთაგან **შეაკალა** თავი თჳსი, A-193 257r,16-17.

ქართულ **კალ-/კლ-** ძირს შეესატყვისება სვანური **კალ-/კლ-**.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 28; ჟღენტი 1949, 136).

***კამ-/კმ-**

ქართ. **კმ-** **კმ**-ა «ხმა; ხმაური; ამბავი»; მო-**კმ**-ობ-ა; მ-**კმ**-ობ-არ-ე ...

მეგრ. **ხომ-/ხუმ-/ხჷმ-** **ხომ**-ა/**ხუმ**-ა/**ხჷმ**-ა «ხმა»; **ხუმ**-ინ-ი «ხმაური»; **ხუმ**-აფ-ა «ხმობა» ...

გვხვდება ძველ ქართულში: **კმა** ხიყო ზეცით, მრკ. 1,11 (ხანმ.); იგინი ზედადაესხმოდეს **კმითა** დიდითა, ლ. 23,23 (ხანმ.); **კმობდა** წინაშე მისა

ქადაგი და დაადგინა იგი ყოველსა ქუეყანასა ეგჳპტისასა, შესაქმ. 41,43 O; **უჭმო** ქმარსა თჳსსა, IV მეფ. 4,22 O; ვინ მომცეს მე ტრედი, **მჭმობარი** სიტყჳთა, რაჲთამცა მივიდა და აუწყა სიბერესა შენსა ტირილი ესე ჩემი, საკითხ. წიგ. II 61,16-17პეტრე იწყო გალობად და ყოველნი ძალნი ზეცისანი **შეუჭმობდეს** ალელუჲათა, კლარჯ. მრავალთ. 419,13-14; Ath.-11 160v; არა შჭამოთ, რამეთუ საძაგელ არს ... ბუვი და **ღამისმჭმობარი** და მიმინოჲ და ძენძერუკი, ლევ. 11,17 O და სხვ.

ქართულ **ჭმ-** (<***ჭამ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ხომ-** (**ხუმ-**/**ხჷმ-**<**ხომ-**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII 106). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ჭმა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 266; Klimov 1998, 339).

***ჭამ-/ჭმ-**

ქართ. **ჭემ-/ჭმ-** გან-ვ-**ჭემ** «გავხმი»; ა-**ჭმ**-ობ-ს; გან-**ჭმ**-ა; გან-მ-**ჭმ**-არ-ი; **ჭმ**-ელ-ი «ხმელი; ხმელეთი»; გან-**ჭმ**-ელ-ი ...

მეგრ. **ხომ-/ხუმ- ხომ**-აფ-ა/**ხუმ**-აფ-ა «შრობა; ხმობა»; ვ-ო-**ხომ**-უ-ან-ქ /ვ-ო-**ხუმ**-უ-ან-ქ «ვაშრობ»; ვ-**ხომ**-უ-ქ «ვხმები»; **ხომ**-ულ-ა/**ხომ**-ილ-ა/**ხუმ**-ულ-ა/**ხუმ**-გლ-ა «მშრალი» ...

ლაზ. **ხომ-** ო-**ხომ**-ინ-უ/ო-**ხომ**-უ «შრობა; ხმობა»; დო-**ხომ**-უ «გაშრა; გამშრალია»; დო-**ხომ**-ეს «გახმნენ»; **ხომ**-ულ-ა «მშრალი; ხმელეთი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: მოიღო დედაკაცმან ერთმან სარქუელი და დაარქუა ორმოსა მას და მას ზედა გარდაჰფინა საფანელი და **აჭმობდა** ლეღჳსკუერთა, IV მეფ. 17,19 O; მიხცის მას ძუძუჲ იგი **ჭმელი**, ხანმ. მრავალთ. 8bv,20-21a; **განვაჭმო** ხჱ ნედლი და აღმოვაცენო ხჱ **ჭმელი**, ეზეკ. 17,24 O; რომელსა ჴელი **განჭმელ** ხედგა, მრკ. 3,1; 3,3 (ხანმ.); ამათ შინა ხისხა სიმრავლჱ უძლურთაჲ, ბრმები, მკელობელები, **განჭმელები**, ი. 5,3 (ხანმ.); ვწყევე იგი **განჭმობად** მისა ძირითურთ, კლარჯ. მრავალთ. 304,20-21; ჭმითა კუნესისა ჩემისაჲთა **შემჭმეს** ჴორცნი ჩემნი ძუალთა ჩემთა, ფსალმ. 101,6 ACEF; ვითარცა-იგი თქუა ქრისტემან, უფალმან ჩემმან და ღმერთმან ჩემმან, **ჴელგანჭმელსა** მას, მამ. ცხორებანი 242,29-30 და სხვ.

ქართულ **ჭმ-** (<***ჭამ-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **ხომ-** (**ხუმ-**<**ხომ- მ**-ს ზეგავლენით; ამ მოვლენის შესახებ იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122) და ლაზური **ხომ-**.

ქართულ **კმ-ელ-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ხომ-ულ-ა/ხომ-ილ-ა** და ლაზური **ხომ-ულ-ა.**

ქართული **ხმ-**(<**კმ-**) ზმნური ძირი და მეგრული **ხომ-/ხუმ-** შეაპირისპირა ი. ყიფშიძემ (Кипшидзе 1914, 406); ქართული **ხმ-** და ლაზური **ხომ-** — ნ. მარმა (Марр 1910, 233); მ. ბროსემ ერთმანეთს დაუკავშირა ქართული **ხმ-ელ-** და ლაზური **ხომ-ულ-** (Brosset 1844, 16), აგრეთვე ქართული **ხმ-ელ-** და მეგრული **ხომ-ულ-** (Brosset 1849, 76). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***კამ-** და ***კმელ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 263; 266; შდრ.: Klimov 1998, 335; 339).

***კამლ-**

ქართ. **კამლ-/კამრ- კამლ**-ი; უ-**კამ**-ურ-ი; უ-**კამლ**-ო; მე-**კამლ**-ე; სა-**კამრ**-ობ-ელ-ი; **კამ**-იერ-ი «ფეხსაცმლიანი» ...

სვან. **კამურ-/კემგრ- კამურ/კემგრ** «ცხოველის კიდურების ტყავი»

დასტურდება ძველ ქართულში: ნუცა გუდაჲ გზასა, ნუცა ორი კუართი, ნუცა **კამლი**, მ. 10,10 (ხანმ.); იყვნეს იგინი **კამლისმკერვალ**, Jer.-3 121r,28-29; რომლისა-იგი ვერ ღირს ვარ განჴსნად **კამლისსაბელთა** მისთა, საქმ. მოციქ. 13,25 ა; უკუეთუ საბლითგან ვიდრე **კამლისტეფადმდე** — შესასხმელთამდე — მოვიღო ყოვლისაგან, რომელ არს შენი, შესაქმ. 14,23 O; რაჲთა წიაღსავალი იყოს **კამიერისაჲ**, ესაია 11,15 J; გლახაკთა სიტყჳთ განამდიდრებდეს და თჳთ **უკამლონი** და თავშიშუელნი ერთითა სამოსლითა მიმოვიდოდეს, ბალავარ. 73,1-4 b და სხვ.

ქართულ **კამრ-** (/**კამლ-**) ფორმას შეესატყვისება სვანური **კამურ-/კემგრ-** (<***კამრ̥-**).

მეგრულსა და ლაზურში შესატყვისი ძირები არ ჩანს (შდრ.: ЭСКЯ, 263).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა მ. ქალდანმა (ქალდანი 1955, 183). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***კამლ̥-** არქეტიპი (ЭСКЯ, 263; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 493; Klimov 1998, 333).

***ქან-/ქნ-**

ქართ. **ქან-/ქნ-** მო-ვ-**ქან**; **ქნ**-ავ-ნ; მ-**ქნ**-ვ-ელ-ი; **ქნ**-ვ-ა ...

მეგრ. **ხონ-** **ხონ**-უ-ა «ხვნა»; ვ-**ხონ**-უნ-ქ/ბ-**ხონ**-ჷნ-ქ «ვხნავ»; ვ-**ხონ**-ი ბ-**ხონ**-ი «მოვხანი»; მა-**ხონ**-ალ-ი «მხვნელი»; ო-**ხონ**-ალ-ი «სახვნელი»; უ-**ხონ**-უ/უ-**ხონ**-ჷ «უხვნელი»

ლაზ. **ხონ-** ფ-**ხონ**-ი «მოვხანი»; **ხონ**-ი «მოხანი» ...

სვან. **ქან-/ქნ-** ა-**ქა̈ნ** «მოხნა»; ა-**ქან** «მოხანი»; **ქა̈ნ** «ხარი»; ლი-**ქნ**-ი «ხვნა» ...

დასტურდება ძველ ქართულში: იგი **ქნვიდა** ათორმეტითა უღლითა ქარითა წინაშე მისა, III მეფ. 19,19 O; მერმე ხუთნი წელნი სხუანიღა ყოფად არიან, რომელთა არა იყოს **ქნვა**, არცა ლეწვა, შესაქმ. 45,6 O; ყოველი მთაჲ **ქნვით მოიქნას**, ესაია 7,25 J; ყავ აგარაკი შენი გლახაკთმოწყალებისათჳს და **მოქან** იგი პურითა და წყლითა, მამ. სწავლ. 143,2-3; მოაწია წჳმაჲ ანგაჰრთა მათ ქელთა მიერ **მოქნულსა** მას ქუეყანასა, ბას. კეს. სწავლ. 87,16; რომელნიმე დაადგინნეს ათასისთავად, **მქნველად** და მომკალად, I მეფ. 8,12 O; საულ ჯდა ბორცუსა მას ზედა **საქნავთასა**? I მეფ. 22,6 O და სხვ.

ქართულ **ქან-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხონ-**, ლაზური **ხონ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ქონ-**. ლაზურში **ხონ-** ძირი იშვიათია, იხ. ჩიქობავა 1938, 430) და სვანური **ქან-** (**ქნ-<ქან-**; შდრ.: Марр 1912a, 34).

ქართული **ქან-/ხან-** და მეგრული **ხონ-** შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1895, XII 106; ჭარაია 1918, 465); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 430); სვანური — ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 618-619). **ქან-/ქნ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 263; Klimov 1998, 333).

***ქარ-**

ქართ. **ქარ-** **ქარ**-ი; **ხარ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ხოჯ-** **ხოჯ**-ი «ხარი»

ლაზ. **ხოჯ-** **ხოჯ**-ი «ხარი»

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: კაცად-კაცადმან თქუენგანმან არა აღხჳსნისა **ქარი**, გინა ვირი ბაგათაგან თჳსთა, ლ. 13,15 (ხანმ.); ესე ვარსკულავნი, რომელთა სახელ-ედების **ურემ-ქარ**, რომელ

არიან შჳდ ვარსკულავ, ქუეყანისა მოქმედთაგან ერქუმის მას **ურემ-ჴარ**, H-341 796 და სხვ.

ქართულ **ჴარ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხოჯ-** და ლაზური **ხოჯ-** (ქართულისა და ზანურისათვის ამოსავალია ***ჴოჯ-**. შესატყვისობისათვის ქართ. **რ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. Марр 1909a, 3-4).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 72); ლაზური ექვივალენტი ჰ. შუხარტმა გამოავლინა (Schuchardt 1902a, 292). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ჴან-/ჴნ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 263; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 494; Klimov 1998, 334). გ. დეეტერსმა დასვა საკითხი **ჴან-** (ზმნური) და **ჴარ-** (სახელური) ფორმების ურთიერთმიმართების შესახებ (Deeters 1958, 14).

***ჴარჴ-**

ქართ. **ჴაჴ-** **ჴაჴ**-ა; **ხახ**-ა (ახ. ქართ.); **ხარხ**-ა (გურ.)

სვან. **ჴარჴ-/ჴერჴ-** **ჴარჴ/ჴერჴ** «ხახა»

სულხან-საბას განმარტებით: «**ჴაჴა** საყლაპავი». გურულ დიალექტში დასტურდება **ხარხა**-(<***ჴარჴა**-).

ქართულ **ჴაჴ**-(<***ჴარჴ**-) ძირს შეესატყვისება სვანური **ჴარჴ**- (**ჴერჴ**-<**ჴარჴ**-).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ჴარჴა**- არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 264; Klimov 1998, 334).

***ჴას-/ჴს-**

ქართ. **ჴს**- სა-**ჴს**-არ-ი; და-ვ-**ჴას**; **ჴს**-ავ-ს; **ჴს**-ვ-ა «კეტვა»; გან-**ჴს**-ნ-ა; და-**ჴს**-ნ-ა; **ჴს**-ნ-ილ-ი ...

მეგრ. **რსხ-/რცხ-** ქი-მი-ო-**რსხ**-უ-უ «შეაერთა»; ქო-**რსხ**-უ-დ-ა-ს «მოგემატოს»; მუნო-**რსხ**-ილ-ი «მობმული»; მე-**რსხ**-ელ-ი/ო-**რცხ**-უ-ა «სახსარი» ...

ლაზ. **მცხ-/ცხ-** ო-**მცხ**-უ «შეერთება»; ნ-ა-**მცხ**-ვ-ე-ნ «უერთდება»; მე-**მცხ**-ვ-ერ-ი/მე-**ცხ**-ულ-ი «სახსარი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: **შეჰჴშა** კარი იგი გარეშჱ, ივდით 13,1 O; შევიდა იესუ კართა **ჴსულთა**, ი. 20,26 L; **ჴშულთა** C; ღაღად-ყო და თქუა: უფალო, **მიჴსენ** მე, მ. 14,30 (ხანმ.); ზედამდგომელ ვიქმნე ქა-

ლაქსა მაგას **ჴსნად** მაგისა ჩემთჳს, IV მეფ. 19,34 O; უკუეთუ **საჴსარი** დასდვას, მისცეს მას **საჴსარი**, რაჲცა-იგი დასდვან მას სულისა მისისა წილ, რომელცა-იგი მოკლა მან, გამოსლვ. 21,30 O; გარდასტეხენით ჴელნი მისნი და დამოჰყარენით მას **გარდასაჴსნელით**, Sin.-11 246v; ზარი დაეცის ყოველთა იოგთა და **დასაჴსნელთა** გუამისა მათისათა, რამეთუ მიჰზიდვედ მათ ბოროტნი იგი მუშაკნი, მამ. სწავლ. 139,18-20 და სხვ.

ქართულ **ჴს-** ძირს შეესატყვისება მეგრული **რსხ-** (<***ხს-** მეტათეზისისა და **რ-**ს განვითარების შედეგად) და ლაზური **ცხ-** (<***ხს-** მეტათეზისისა და **სხ>ცხ** პროცესის გზით. **მცხ-<ცხ-** ანლაუტში **მ-**ს განვითარების შედეგად).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირეს არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 59), გ. კარტოზიამ (კარტოზია 1979, 71-73) და ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998c). ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***ჴს-** არქეტიპი (ЭСКЯ, 267; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 494; Klimov 1998, 334).

***ჴეჳ-**

ქართ. **ჴევ-** **ჴევ**-ი; **ხევ**-ი (ახ. ქართ.)
მეგრ. **ხაბ-** **ხაბ**-ო «ხევი»

დასტურდება ძველ ქართულში: ყოველი **ჴევნები** აღმოხივსოს, ლ. 3,5 V; ყოველი **ჴევნები** აღმოხივსოს, ლ. 3,5 V; (მისნი არიან) ჴელისუფალთაგან მგებელნი და მუშანი და **ჴევისბერნი**, ეტლ. 10,24; ქრისტე, შეიწყალე ქობულ **ჴევისუფალი**, ქობულ. წარწ. და სხვ.

ქართულ **ჴევ-** ძირის შესატყვისი შესაძლოა იყოს მეგრული **ხაბ-** (<***ჴაჳ-**). იმერულში დადასტურებული **ხაბო** («მდინარის ნაპირი») ზანიზმი ჩანს. ისმის საკითხი ამ მასალის სვანურ **ჴეჳ-** ფორმასთან მიმართების შესახებ.

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 38; იხ. აგრეთვე Fähnrich 1987).

***ჴელ-**

ქართ. **ჴელ-** **ჴელ**-ი «ხელი; ხელობა; დოკუმენტი; ხელმოწერა; ნაწერი»; სა-**ჴელ**-ი «სახელო»; ერთ-**ჴელ**-ი; მე-**ჴელ**-ე «ხელოსანი»; **ჴელ**-ოსან-ი; **ჴელ**-ოვან-ი ...
მეგრ. **ხე-/ხუ-** **ხე** «ხელი»; **ხუ** «მუჭი»
ლაზ. **ხე-** **ხე** «ხელი»

სვან. **ქა̈ლ-** **ქა̈ლ** «სიგრძის საზომი: ორი გაშლილი მკლავის სიგრძე»

დასტურდება ძველ ქართულში: უკუეთუ არა ვიხილო **ქელთა** მისთა სახჱ იგი სამჭუალთაჲ და დახუდვა **ქელი** ჩემი სახესა მას ფერჳთასა და დახუდვა **ქელი** ჩემი გუერდსა მისსა, არასადა მრწმენეს, ი. 20,25 L; მას ყოველთა ქელითა **ქელი** დაგუეწერა, სინ. მრავალთ. 41,17-18; **ქელი** ესე ახალი იყო, ლიმონ. 78,16; ხიყო იგი სწავლად მათდა **ქელმწიფე** და არა ვითარ მწიგნობარნი მათნი, მ. 7,29 (ხანმ.); ენაჲ ჩემი, ვითარცა საწერელი მწიგნობრისა **ქელოვნისაჲ**, ფსალმ. 44,2; მეტრაპეზე კულა და **ქელოსანნი**, უკუეთუ საჭიროჲ რაჲმე საქმე იყვის, იდუმალ დაჩურჩნიან, იოვ. და ეფთ. 71,4; უმჯობეს არს შენდა **ერთქელისა** ცხორებასა შესლვაჲ, მრკ. 9,43 C; ნაწილი ... მოვიღე და დავმალე **საქელსა** შინა ჩემსა, ლიმონ. 113,6-7 და სხვ.

ქართული **ქელ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ხუ-** (შესატყვისობისათვის ქართ. **ელ** : მეგრ. **უ** : ლაზ. **უ** იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 89-94), მეგრული **ხე-** და ლაზური **ხე-** (ამ ფორმებისათვის ამოსავალია ***ხალ- ლ**-ს დაკარგვითა (იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 89-93) და უმლაუტით (იქვე, 160) და სვანური **ქა̈ლ** (არაა ცხადი სვანური ა̈-ს წარმომავლობა; იხ. ЭСКЯ, 264).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 30); თ. გამყრელიძემ და გ. მაჭავარიანმა ზემოთ განხილულ მასალასთან დააკავშირეს **ხუ-** ვარიანტი (გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 14; 89). გ. კლიმოვის აზრით, შესაძლოა, განსახილველ მასალას დაემატოს სვანური **ქა̈ლ** (ЭСКЯ, 264). მანვე ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ქე-** არქეტიპი (ЭСКЯ, 264; შდრ.: Klimov 1998, 334).

## *ქეც-

ქართ. **ქეც-** მ-**ქეც**-ი; მ-**ქეც**-ობ-ა-ჲ; ნა-მ-**ქეც**-ავ-ი ...

სვან. **ქაც-/ქეც-/ქც-** **ქაც**-ა «ნგრევა»; ლი-**ქც**-ე «დანგრევა; განადგურება» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ხიყო **მქეცთა** თანა და ანგელოზნი **ხმსახურებდეს** მას, მრკ. 1,13 (ხანმ.); არღარა იდევნებიან მიერ მთით მქეცნი ველისანი, არამედ მოიტაცებიან **მქეცთბუნებანი** წარმართნი შვილ-ყოფად ღმრთისა ცხოველისაეკლესიისა, კლარჯ. მრავალთ. 405,42-43; მოიპოვეთ გულისსიტყუაჲ **მქეცებრი**, Sin.-46 199v,14-15;

იყვნეს კაცნი რაჲმე უკეთურნი, ყოვლად **მჴეცებრივნი**, ზარზმ. 225,29-30; ლომმან ველურობაჲ და **მჴეცებაჲ** აჩუენა, Ath.-20 54,1-2a და სხვ.

ქართულ **ჴეც-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება სვანური **ჴეც-** (**ჴაც-ა** <***ჴეც-ა** მ. ქალდანის წესის მიხედვით; იხ. ქალდანი 1969. **ჴც-** <**ჴეც-**).

სვანურთან შედარება ნათელყოფს, რომ **მ-ჴეც-** მიმღეობას წარმოადგენს (პირიანი ზმნა ქართულს აღარ შემოუნახავს).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 160; შდრ.: ჟღენტი 1949, 136; Klimov 1998, 336). კ. ჰ. შმიდტი სვამს საკითხს ამ ძირის ქართულ **ჴოც-** ძირთან მიმართების შესახებ (Schmidt 1962, 160).

***ჴუ̂-**

ქართ. **ჴუ-** გამო-**ჴუ**-ებ-ა „გამოკლება»; ა-**ჴუ**-ებ „აკლებ»; **ჴუ**-ებ-ულ-ი „მოკლებული» ...

მეგრ. **ხუ-/ხ-** **ხუ**-ალ-ა «დარღვევა»; **ხ**-უნ-ს «არღვევს»

ლაზ. **ხვ-/ხ-** გამა-ფ-**ხვ**-ი «გამოვყარე»; გამა-ფ-**ხვ**-ერ-ე «გამომიყრია»; გე-**ხვ-ერ**-ი «ჩამოყრილი»; გამა-ფ-**ხ**-უფ «გამოვყრი»; გე-ბ-**ხ**-უფ «ვყრი» ...

გვხვდება ძველ ქართულში: არცა შეეძინოს, არცა **გამოაჴუას**, ისუ ზირ. 40,22 O; არნ ჟამი სადამე, მზითა განჴმიან და **გამოეჴუების** ძუალთა ჩუენთა სლვითა ულირსთაჲთა ჩუენ ზედა დღითი დღედ, სინ. მრავალთ. 64,15-17; ესე იფქლი, მამაო, ხარკისაჲ არს და ვერ ვიკადრებთ მას **გამოჴუებად** ვერარას, ისტ. ქრესტ. II 71,34-35; **ეჴუა** სულსა ჩემსა მაცხოვარებისაგან შენისა, ფსალმ. 118,81; ნუ **აჴუებ** მას თავისუფლებასა, ისუ ზირ. 7,23 O; მოწაფეთა შენთა შემდგომად შენსა არა ეცეს **ჴუებაჲ**, Jer.-3 76r,33-34 და სხვ.

ქართული **ჴუ-** ძირის შესატყვისი უნდა იყოს მეგრული **ხუ-** (**ხ-** <**ხუ-**) და ლაზური **ხვ-/ხ-**.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ.

***ჴუ̂აზ-**

ქართ. **ჴუეზ-** **ჴუეზ**-ა-ჲ «პურის კვერი»

მეგრ. **ხოზ-** **ხოზ**-ო «მოგრძო ფორმის მოხარშული კვერი»; **ხოზ**-ოკვარ-ი «პური, რომელსაც აცხობდნენ დიდი მარხვის პირველი ორშაბათისათვის»

დასტურდება ძველ ქართულში: მიიღე შენ თანა გრივი ერთი კალი და ათი **კუეზაჲ** პური, I მეფ. 17,17 O; აღდგა მწრაფლ და მოიღო მან ორასი **კუეზაჲ** პური, I მეფ. 25,18 O; ერთი ხოლო **კუეზაჲ** აქუნდა მათ თანა ნავსა მას შინა, მრკ. 8,14 C და სხვ.

ქართულ **კუეზ-** (<***კუაზ-** უმლაუტის გზით; უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199) ძირს შეესატყვისება მეგრული **ხოზ-**. აფხაზური **აკჳაჟა** («რიტუალური პური»), ნასესხები მეგრულიდან, მოწმობს **ა**-ს არსებობას მეგრული ფუძის აუსლაუტში. **ხოზო-კვარ-** ფუძეში **ო**-ს გამოვლენა იმით აიხსნება, რომ იგი არ არის ბოლოკიდურა პოზიციაში (პოზიციური შესატყვისობისათვის ქართ. **ა** : მეგრ. **ა** : ლაზ. **ა** იხ. Климов, Мачавариани 1966, 19-25).

***კჳამ-**

ქართ. [**კჳამ-**]

ლაზ. **ხომ-** ო-**ხომ**-ალ-ა «დღეობა; სალოცავი»

სვან. **კჳამ-** ლა-**კჳამ** «სალოცავი»; მა-**კჳӓმ** «მადლობა»; ხ-ო-**კჳӓმ**-ი «(გადა)ულოცავს სასმისს»; ლო-ხ-**კჳӓმ** «გადაულოცა»; ხ-ო-**კჳამ**-ა-ხ (სვ. პოეზ.) «დაულოცავთ» ...

სვანური **კჳამ-** და ლაზური **ხომ-** (<***ხჳომ-**; **ჳ** დაიკარგა **ო**-ს წინ, შდრ.: ქართ. **თუალ-** : მეგრ. **თოლ-** : ლაზ. **თოლ-** (<საერთოზანური ***თჳოლ-**) ძირები კანონზომიერად შეესატყვისებიან ერთმანეთს.

საყურადღებოა, რომ ფშაურ ხატის ენაში შემონახულია გამოთქმა: «ღმერთო, შენი გაჩენილია **ხვნა**, ხვეწნა და ღაღადება, თორო ხმელზეით ხორციელნი ხმას ვერ შემოგდებდნენ». ალ. ჭინჭარაული მართებულად მიიჩნევს, რომ **ხვნა** ამ კონტექსტისათვის სრულიად შეუფერებელია და აქ «ლოცვის» გამომხატველი სიტყვა უნდა ყოფილიყო (ჭინჭარაული 1998, 210). ასევეა დამახინჯებული ტექსტი ხევსურულშიც: «ღმერთო, შენგან-ა გაჩენილ **ხვევნა**-ხვეწნა, კსენებ-დიდება». აქაც «ლოცვის» გამომხატველი ლექსემაა «გააზრიანებული». ალ. ჭინჭარაული შენიშნავს: «ხევსურული **ხვევნა** ფშაური **ხვნა** ფორმის ხევსურული ვარიანტია» (ჭინჭარაული 1998, 211). საფიქრებელია, რომ ფშაურსა და ხევსურულში მწერლობამდელი ქართულის ***კჳამ-** ძირის (***კჳამ-ა** საწყისის) ფსევდოგადააზრიანების შედეგად მივიღეთ **ხვნა** და **ხვევნა** ფორმები.

ჩვენთვის მიუღებელია ალ. ჭინჭარაულის მოსაზრება ***კჳამ-** ძირისა და მისი რეფლექსების ბერძნულიდან სესხების შესახებ, რადგანაც χοπ- «ძირეული» მორფემა (ჭინჭარაული 1998, 206-11), რომელსაც ავტორი

იმოწმებს, εὔχωμαι ფორმის არასწორი სეგმენტაციის შედეგია (χωμ-ძირი საერთოდ არ არსებობს ბერძნულში).

მეგრულსა და ლაზურში გამოვლენილი **ხვამ-** ქართულიდან ჩანს შეთვისებული (შდრ.: Sardschweladse 1987; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 496).

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987; იხ. აგრეთვე სარჯველაძე 1999b).

***კჷელ'-**

ქართ. **კუელ-** ი-**კუელ**-დ-ა; **კუელ**-ა ...

მეგრ. **ხვალ-** **ხვალ**-ი/**ხვალ**-უ-ა «ხველება; ხველა»; ვ-ო-**ხვალ**-ან-ქ /ვ-**ხვალ**-ენ-ქ «ვახველებ»; ფირტ-**ხვალ**-ი «ჭლექი» ...

ლაზ. **ხვალ-** ო-**ხვალ**-უ/ელა-**ხვალ**-უ «ხველება; ხველა»; **ხვალ**-ი «ნახველი»; დო-მ-ა-**ხვალ**-უ «დამახველა»; ბ-**ხვალ**-ი «დავახველე» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **იკუელდა** იგი და აღმოჰყრიდა თელგმასა, A-1105 126r.

ქართულ **კუელ** (<***კჷელ'**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხვალ-**, ლაზური **ხვალ-** და სვანური **კჷეშ** (**კჷäშ**-<***კჷეშ-ა** მ. ქალდანის წესის მიხედვით; იხ. ქალდანი 1969. სვანური ფუძის აუსლაუტში **შ**, ჰ. ფენრიხის ვარაუდით, საერთოქართველური ***ლ'** ფონემის შესატყვისია, იხ. Fähnrich 1998a, 22-23; შდრ.: Климов 1960, 27; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 82; სარჯველაძე 1969, 127-130).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა მ. ბროსემ (Brosset 1849, 75); ქართული და სვანური — ო. უორდროპმა (Wardrop 1911, 600); ლაზური მასალა მოიხმო არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 424). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***კჷეზ-** (ЭСКЯ, 265; შდრ.: Klimov 1998, 336; Fähnrich 1998a, 22-23), ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის — ***კჷელ-** (ЭСКЯ, 265; Klimov 1998, 337; შდრ.: Fähnrich 1998a, 22-23).

***კიდ-**

ქართ. **კიდ-** **კიდ**-ი; **ხიდ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ხინჯ-** **ხინჯ**-ი «ხიდი»

ლაზ. **ხინჯ-** **ხინჯ**-ი «ხიდი»; ქვა-შ-**ხინჯ**-ი (ტოპონიმი)

დასტურდება ძველ ქართულ სალიტერატურო ენაში: ბუნი ჰორლისა მისისაჲ იყო, ვითარცა დჳრჩ **ჭიდისაჲ**, II მეფ. 23,21 O; მიიწინეს **ჭიდსა** მას ციხისახა, შუშ. 9,20; **ჭიდ** ექმნა მათ წიაღსავალ სასუფეველად, Ath.-11 288v; ქმნეს **ჭიდი** რაჲმე დიდი შეშისაჲ, H-341 88 და სხვ.

ქართულ **ჭიდ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ხინჯ-** და ლაზური **ხინჯ-** (შეფარდებისათვის ქართ. **დ** : მეგრ. : ლაზ. **ჯ** იხ. როგავა 1947, 352; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98).

გ. მაჭავარიანი **ჭიდ-** ფორმას («სავალი; სატარი; გადასატან-გადმოსატანი») **ჭედ-/ჭიდ-** ზმნურ ძირს უკავშირებს (მაჭავარიანი 1965, 21; შდრ.: Абаев 1949, 86; 251; 330).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 33); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 54).

***ჴუიჳ-**

ქართ. **ჴვივ-** **ჴუ**-ობ-ა «ყვირილი; ხმამაღალი ყვირილი»; **ჴუვ**-ყოფა «დაყვირება»; **ჴვივ**-ილ-ი «ჭიხვინი»; მ-**ჴუვ**-ან-ი «მოჭიხვინე»; მ-**ჴუ**-ობ-არ-ი «მოყვირალი»; **ჴვიჴვ**-ინ-ი ...

მეგრ. **ხვი-** **ხვი-ხვ**-ინ-ი «ჭიხვინი»

ლაზ. **ხი-** **ხი-რხ**-ინ-ი «ჭიხვინი»

დასტურდება ძველ ქართულში: ეჩუენა ეშმაკი მსგავსად ცხენისა ბოროტისა და მწიხნარისა და მკბენარისა, და **ჴუიოდა** ძლიერად, ისტ. ქრესტ. II 96,15-16; გამოიყვანა ცხენი იგი განკურნებული, რომელი გოდლოოდა და **ჴუოდა**, A-689 223r,3-5b; ჴმისაგან **ჴუვილისა** და დამწყისა მჴედართაჲსა შეიძრა ყოველი ქუეყანაჲ, კურთხ. მოს. 184,1; რომელსა სიჴმელე საკუთრად აქუს, ეწოდა მას ქუეყანა, ვითარცა-იგი **მჴუვანსა** ეწოდა ცხენ, ექუს. დღეთ. (აბ.) 59,31-32; იხილა ჟღავილი და მტირალნი და **მჴუობარნი** ფრიად, მრკ. 5,38 C და სხვ.

ქართულ **ჴუივ-** ძირს შეესატყვისება მეგრული ხვი-(<***ხჳიჳ-**) და ლაზური **ხი-** (<***ხჳიჳ-**). მეგრულსა და ლაზურში წარმოდგენილია რედუპლიკაციის შედეგად მიღებული ფუძეები (**ხირხონ-** ფორმაში **რ** განვითარებულია).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 428); მეგრული ექვივალენტი გამოავლინა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ხჳიხჳინ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 259; შდრ.: Klimov 1998, 338).

***კიც-**

მეგრ. **ხიჩ-** **ხიჩ**-უ-ა «ცვეთა»

სვან. **კჩ-** ლი-**კჩ**-ე «ცვეთა»

მეგრული **ხიჩ-** ძირის შესატყვისია სვანური **კჩ-** (<***კიჩ-**).

მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1979, 265). მეგრულისა და სვანურის ფორმათა მიხედვით შეიძლებოდა ***კიჩ-** არქეტიპის აღდგენაც.

***კლეჩ-/კლიჩ-**

ქართ. **კლეჩ-/კლიჩ-** ნა-**კლეჩ**-ი; ნა-**ხლეჩ**-ი; გა-**ხლიჩ**-ა ...

მეგრ. **ხარცქ-/ხერცქ-/ხორცქ-** **ხარცქ**-უ-ა «ხლეჩა»; ნო-**ხერცქ**-ი «ნახლეჩი»; **ხორცქ**-უნ-ს «აპობს; ხლეჩს» ...

ლაზ. **ხროცქ-/ხრეცქ-** დო-**ხრეცქ**-ინ-უ «მოკლა»; დო-**ხროცქ**-უ «მოკვდა»

**ნაკლეჩი** დასტურდება ქართული ენის მოხევურ დიალექტში (ქავთარაძე 1985, 294).

ქართულ **კლეჩ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ხორცქ-/ხრეცქ-**. ქართულ **კლიჩ-** ალომორფს შეესატყვისება მეგრული **ხირცქ-** (**ხერცქ-** <***ხარცქ-** უმლაუტის შედეგად) და ლაზური **ხრეცქ-** (<***ხორცქ-** უმლაუტისა და მეტათეზისის გზით. უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-169). მეგრულსა და ლაზურში **ჩქ>ცქ** პროცესი **რ**-ს მეზობლობით აიხსნება (იხ. გამყრელიძე 1959, 77).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. მაჭავარიანმა (იხ. გამყრელიძე 1959, 77). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***კლეჩ-** არქეტიპი (ЭСКЯ, 266; შდრ.: Klimov 1998, 339).

***კომ-**

ქართ. **კომ-** **კომ**-ი «გამონაზარდი; მაჯის, კოჭის ამობურცული ძვალი»

სვან. **კუ̂ემ-** **კუ̂ემ** «penis»; **კემ/კომ** «ბოლო ნაწილი»

**კომი** დასტურდება ქართული ენის თუშურ დიალექტში.

ქართულ **კომ-** ძირს შეესატყვისება სვანური **კომ-** (**კუ̂ემ**, **კემ**<**კომ** უმლაუტის შედეგად).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987).

***კორც-**

ქართ. **კორც-** **კორც**-ი; **ხორც**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ხორც-** **ხორც**-ი «ხორცი»; **ხორც**-ამ-ი «ხორციანი»

ლაზ. **ხორც-** **ხორც**-ი «ხორცი»; **ხორც**-ონ-ი «ხორციანი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ხიყუნენ ორნივე ერთ **კორც**, ვითარმედ არღარა არიან ორ, არამედ ერ[თ] **კორც**, მრკ. 10,8 V; გარდამოჴდა სული წმიდაჲ **კორციელითა** ხილვითა, ლ. 3,22 (ხანმ.); უკუეთუ სულიერთა მათთა ხეზიარნეს წარმართნი, თანახაც **კორციელთაცა** მსახურებად მათა, ჰრომ. 15,27 (ხანმ.) და სხვ.

შესაძლოა, ქართული **კორც-** ძირის შესატყვისი იყოს მეგრული **ხორც-** და ლაზური **ხორც-**.

მასალა შეაპირისპირა გ. როზენმა (Rosen 1845, 29).

***კორკ-**

ქართ. **კორკ-** **კორკ**-ი; **კორკ**-იან-ობ-ა «ყვირილი»; **ხორხ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ხორხ-/ხურხ-** **ხორხ**-ოტ-ა «ხახა; ყელი»; **ხურხ**-ი «ხორხი»

ლაზ. **ხორხ-/ხურხ-/ხუხ-** **ხორხ**-ონჯ-ა «ხორხი»; **ხურხ**-ი/**ხუხ**-ი «ხორხი»

დასტურდება ძველ ქართულში: **კორკი** მისი — სავსჱ სიტკბოებითა და ყოვლად საწადელ, ქებ. ქებ. 5,16 O; სასაჲ გემოსა იხილავს და **კორკი** შთააბნევს სტომაქად, მამ. სწავლ. 176,12-13; არა ჰხედვენ, არცა ესმის, არცა კმობენ **კორკითა** მათითა, ბალავარ. 144,37-38; მაშინ აგრგუნდის ძრვითა მით შინაგანითა, ნესტუთა მით, რომელ არს **კორკი**, მიმსგავსებული ნასხევთა მათ სტჳრისათა, კაცისა აგებ. 159,1-2; აღუჩნდებოდა უკუეთუ წინამიმღებელთა ტრივონებისათა და წინამწურთელთა **კორკიანობისათა**, A-109 25v,21-26b და სხვ.

ქართულ **კორკ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ხურხ-** და ლაზური **ხორხ- ხურხ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ხორხ-**<***კორკ-**. ლაზ. **ხუხ-**<**ხურხ- რ**-ს დაკარგვის შედეგად).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ხორხ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 261; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 499; Klimov 1998, 340).

***კოც-**

ქართ. **კოც-** აღ-**კოც**-ა; მო-**კოც**-ა; წარ-**კოც**-ა; მო-**ხოც**-ვ-ა (ახ. ქართ.)

ლაზ. **ხოს-** ბ-**ხოს**-უმ «ვწმენდ (ხილს)»; ო-**ხოს**-უ «ხილის გაწმენდა»

დასტურდება ძველ ქართულში: მომსრან მე და **აღვიკოცო** მე და სახლი ჩემი, შესაქმ. 34,30 O; თქუთ წმიდითა პირითა თქუენითა **აღკოცაჲ** ბრალთა ჩუენთაჲ, Ath.-79 376r-377v; ყოველი უშჯულოჲ **მოიკოცოს**, იგავნი 23,28 O; ბრძანა გამოხატულისა მის **მოკოცაჲ**, დან. 240,9; იწყო ცრემლითა დავლტობად ფერჴთა მისთა და თმითა თავისა თჳსისაჲთა **წარკოცდა**, ლ. 7,38 V; იწყო დალტობად ფერჴთა მისთა და თმითა თავისა თჳსისაჲთა **წარკოცად**, ლ. 7,38 D და სხვ.

ქართულ **კოც-** ძირს უნდა შეესატყვისებოდეს ლაზური **ხოს-** (**ც**>**ს** ალბათ **ქოს-** («გვა; წმენდა») ძირთან კონტამინაციის შედეგად.

მასალა შეპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***კოც-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987, 38; შდრ.: ჩიქობავა 1938, 340).

***კოკ-**

ქართ. **კოკ-** **კოკ**-ვ-ა-ჲ «მოხუცებულობის გამო ნელი სიარული»; **ხოხ**-ავ-ს; **ხოხ**-ვ-ა ...

მეგრ. **ხოხ-** **ხოხ**-უ-ა «ხოხვა; ცოცვა»; ვ-**ხოხ**-ჷნ-ქ/ბ-**ხოხ**-ჷ «ვცოცავ»; მიდა-**ხოხ**-უნ-ს «მიცოცდება»; **ხოხ**-ი-**ხოხ**-ით «ცოცვით»; მა-**ხოხ**-ინ-ალ-ი «წაცოცებული» ...

ლაზ. **ხოხ-** ო-**ხოხ**-უ «ცოცვა»; **ხოხ**-ე-ი-**ხოხ**ე-ი «ცოცვით» ...

ქართული ენის თუშურ დიალექტში დასტურდება **კოკვაჲ**.

ქართული **კოკ-** ძირის შესატყვისებია მეგრ. **ხოხ-** და ლაზური **ხოხ-**.

ქართველურ ენათა მასალა შეპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ხოხ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 261; შდრ.: Fähnrich 1975, 343; ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 499; Klimov 1998, 340).

***კოკობ-**

ქართ. **კოკობ-** **კოკობ**-ი; **ხოხობ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ხოხობ-** **ხოხობ**-ი «ხოხობი»

სვან. **კოკჷებ-** **კოკჷებ** «ხოხობი»

დასტურდება ძველ ქართულში: შენ შჭამ **კოკბისასა** და კაკბისასა და ღრღედისასა და მრავალთა სანოვაგეთა, მამ. სწავლ. 85,23-24.

ქართულ **კოკობ-** ძირს შესაძლოა შეესატყვისებოდეს მეგრული **ხოხობ-** და სვანური **კოკჷებ**(<***კოკობ-** უმლაუტის შედეგად). არ არის გამორიცხული ამ ლექსემის საურთიერთო სესხება ქართველურ ენებში.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1949, 136); მეგრული ფორმა მოიხმო და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***კოკობ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 341).

***კსან-**

ქართ. **კსენ-** **კსენ**-ი «ახლად ნამშობიარები ქალის რძე; კვეთი; დვრიტა»

ლაზ. **ცხონ-** **ცხონ**-ი «ყველის მსგავსი საჭმელი; ამზადებენ კვერცხებით ახლადმოგებული ძროხის რძისაგან»

ქართულ **კსენ-** (<***კსენ-** უმლაუტით; უმლაუტის შესახებ ქართულში იხ. სარჯველაძე 1985, 197-199) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **ცხონ-** (<***სხონ-**<***კსონ-** მეტათეზისისა და **სხ**>**ცხ** პროცესის შედეგად).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა გ. კარტოზიამ (კარტოზია 1979, 75).

***კს₁-**

ქართ. **კს-** მ-ა-**კს**-ო-ს; **კს**-ოვ-ნ-ა; **კს**-ენ-ებ-ა; მო-ი-**კს**-ენ-ა ...

მეგრ. **შ-** ბ-**შ**-გ/ფ-**შ**-უ(-ნ) «მახსოვს»; **შ**-უ(-ნ) «ახსოვს»; გო-მ-ა-**შ**-ინ-უ «გამახსენდა; მომაგონდა»; მგ-ვ-ო-**შ**-ინ-ი «მოვახსენე»; **შ**-ინ-ან-ს «ახსენებს» ...

ლაზ. **შ-** ქო-მ-**შ**-უ-ნ «მახსოვს»; გო-მ-ა-**შ**-ინ-უ «გამახსენდა; მომაგონდა»; **შ**-ინ-ერ-ი «ნახსენები; სახსოვარი; დანიშნული» ...

დასტურდება ძველ ქართულში: რაჲამს განჰქარდის, არა **აკსოვნ**, რაჲ უქმნიედ, II ეზრა 3,23 OJ; განსაკჳრვებელ იყო **კსოვნებაჲ** მისი, ხანძთ. 281,43; არა **იკსენებდი** პატიოსნებასა და შერაცხილებასა მშობელთა შენთასა, მამ. სწავლ. 109,14-15; თთუესა მასვე ნოემბერსა თ ანასტიას **კსენებაჲ** ევსტათისი, I 8r,2-3; უფალო, **მოვიკსენეთ**, რამეთუ მან მაცთურმან თქუა, მ. 27,62 (ხანმ.); და **მოხეკსენნეს** სიტყუანი ესე, ლ. 24,8 L; ისრაელსა მოუწოდა და შეეწია **მოკსენებად** წყალობისა, სინ. მრავალთ. 15,6-7; ათორმეტთა ძეთა მიმართ **მოკსენებული**, კურთხევათა მათთჳს მოსწსთა 116,5 და სხვ.

ქართულ **კს-** (<***კს₁-**) ძირს შეესატყვისება მეგრული **შ-** და ლაზური **შ-** (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***კშ-**, რომელმაც მოგვცა ***რშ-**. ამ ძირის გამარტივების შედეგად **შ-** მივიღეთ). ზანურში **რშ-** საფეხურის არსებობას მოწმობს სვანური **ლი-რშ-უნ-ი**

(«გახსენება»), რომელიც მეგრულიდან ნასესხებ **რშ-** ძირს შეიცავს (ЭСКЯ, 267; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 112).

ქართული და მეგრული ენების მასალა ა. ცაგარელმა შეაპირისპირა (Цагарели 1880, 61); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 364). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***ქს-ო(ჟ)-** და ***ქს-ინ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 267; Klimov 1998, 341; 342).

***ქუნდ-**

ქართ. **ქუნდ-** **ქუნდ**-ი; და-**ქუნდ**-ებ-ულ-ი «დაბორკილებული»; **ხუნდ**-ი (ახ. ქართ.)

მეგრ. **ხუნჯ-** **ხუნჯ**-ი «ხუნდი»

დასტურდება ძველ ქართულში: იხილნე კაცნი პყრობილნი: რომელნიმე შებორკილებულნი მრჩობლითა ბორკილითა და რომელნიმე **ქუნდთა** შინა დამდნარნი ჭირითა, მამ. სწავლ. 50,20-21; ადრე-ადრე განძარცუეს და შეიყვანეს **დაქუნდებული** წინაშე მისსა, ანდრიანეს და ანატოლეს წამ. 214,8-10 და სხვ.

ქართულ **ქუნდ-** ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ხუნჯ-** (შეფარდებისათვის ქართ. **დ** : მეგრ. **ჯ** : ლაზ. **ჯ** იხ. როგავა 1947, 352).

მასალა შეაპირისპირა და ***ქუნდ-** არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (Klimov 1998, 342).

***ქურ-**

ქართ. **ქურ-** **ქურ**-ეტ-ა; გან-**ქურ**-იტ-ა; **ქურ**-ელ-ი ...

მეგრ. **ხუ-/ხვ-/რხუ-/რხვ-/ხურ-/ხვირ-** **ხუ**-ალ-ა/**რხუ**-ალ-ა «ხვრეტა»; **ხუ**-ნ-ს «ხვრეტს»; დო-**ხუ** «გახვრიტა»; მა-**ხუ**-ალ-ი/მა-**რხუ**-ალ-ი «მხვრეტავი»; **ხვილ**-ი/**რხვ**-ილ-ი «გახვრეტილი»; ო-**ხვ**-ალ-ი «გასახვრეტი»; გო-**რხუ**-ალ-ა «გახვრეტა»; თუნთ-ი-**ხურ**-უ «დათვის გამოქვაბული; სორო»; **ხვირ**-ატ-უ-ა/**ხვირ**-იტ-**უ-ა** «ხვრეტა» ...

ლაზ. **ხუ-/ხ-** ო-**ხ**-უ «ხვრეტა»

სვან. **ქჟირ-/ქჟრ-** ლა-**ქჟრ**-ა «ფანჯარა»; ლი-**ქჟირ**-ი «გახვრეტა»

დასტურდება ძველ ქართულში: რაჟამს წარვიდეს დიდებაჲ ჩემი, დაგდვა შენ **ქურელსა** კლდისასა, გამოსლვ. 33,22 O; მელთა **ქურელი** უჩს და მფრინველთა ცისათა საყოფელი, მ. 8,20; მოიღო იუდაე კიდობანი ერთი და **ქურელ-სდვა** მას ზეშთა, IV მეფ. 12,10 O; აღმოთხარეს თავისა

მათისა ჯურღმული **კურელოვანი**, იერ. 2,13 O; **კურელოანი** J; მაშინ წარიყვანოს იგი და მიიყვანოს იგი წყირთლთა კარისათა და **განუკურიტოს** უფალმან მისმან სადგისითა ყური მისი, გამოსლვ. 21,6 O; უბრძანა შეპყრობაჲ ფილიპესი და **განკურეტაჲ** კოჭთა მისთაჲ, აპოკრ. მოციქ. 5,12; ჭური **განკურეტილი** არს სხჳსა სახლი, იგავნი 23,27 O და სხვ.

ქართულ **ხურ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ხურ-** (**ხუ-**/**ხვ-**/**რხუ-**/**რხვ-**/**ხვირ-** ვარიანტებისათვის ამოსავალია **ხურ-**), ლაზური **ხუ-**/**ხ-** (<**ხურ-**) და სვანური **კჾირ-**/**კჾრ-** (<***კურ-**).

ქართულ **კურ-ელ-** ფუძეს შეესატყვისება **ხურ-უ** (შესატყვისობისათვის ქართ. **-ელ** : მეგრ. **-უ** : ლაზ. **-უ** იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 89-90), რომელიც მეგრულში შემოინახა **თუნთ-ი-ხურ-უ** («დათვის ხვრელი; სორო») კომპოზიტმა (Fähnrich 1984, 45). სვანური **ხურუ** მეგრულიდან ჩანს ნასესხები.

ქართულ **კურ-ეტ-**/**კურ-იტ-** ფუძეს შეესატყვისება მეგრული **ხვირ-ატ-**/ **ხვირ-იტ-**.

ქართული **კურ-ეტ-** და მეგრული **რხუ-** ერთმანეთს შეუპირისპირა ნ. მარმა (Марр 1912a, 44); ლაზური **ხუ-** და სვანური **კჾირ-** ფორმები გ. კლიმოვმა მოიხმო (Климов 1960, 25; ЭСКЯ, 265); ქართული **კურ-ეტ-**/**კურ-იტ-** და მეგრული **ხვირ-ატ-**/**ხვრ-იტ-** ფუძეები შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1946, 78); გ. დეეტერსმა სხვა ქართველურ მასალას დაუკავშირა სვანური **ლა-კჾრ-ა** (იხ. Schmidt 1962, 159). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა **კჾრ-**, ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის — ***კჾრელ-** და **კჾრეტ-**/**კჾრიტ-** არქეტიპები (ЭСКЯ, 265; შდრ.: Klimov 1998, 338).

***კც-**

ქართ. **კც-** მ-**კც**-ე; მ-**კც**-ოვან-ი

მეგრ. **რჩ-**/**ჩ-** **რჩ**-ინ-უ «ბებერი; მოხუცი»; გა-**რჩ**-იელ-უ «გაათეთრა»; მა-**რჩ**-იელ-ა «მასავით თეთრი»; ო-**რჩ**-ინ-უ-ე «სიბერე»; **ჩ**-ე «თეთრი»; მო-**რჩ**-იალ-ე «მოთეთრო»; უ-**ჩ**-ა «შავი» ...

ლაზ. **ხჩ-**/**ქჩ-**/**ქჩ-** **ხჩ**-ე/**ქჩ**-ე/**ჩქ**-ე «თეთრი»; **ხჩ**-ინ-ი/**ქჩ**-ინ-ი «დედაბერი»; დვ-ა-**ხჩ**-ან-უ «გაუთეთრდა»; დი-**ხჩ**-ან-უ «გათეთრდა»; ქვა-**ქჩ**-ე (ტოპონიმი) ...

დასტურდება ძველ ქართულში: არცა სიყრმესა შენსა ერიდების და არცა სპეტაკთა მაგათ **მკცეთა** შენთა პატივ-სცემს, მამ. სწავლ. 254,31-

255,1; იქმნა იგი შეზავებულ **მკრცითა**, Sin.-46 12r,17; სწავლისათჳს ... **მკცოვნისა** გარდასრულისა, რომელი თანამდებ იყოს საშჯელისათჳს, ისუ ზირ. 42,8 O; **მკცოვნებაჲ** არს გონიერებაჲ კაცთაჲ, სიბრძ. 4,9 O და სხვ.

ქართულ **კც-** (<***კც-**) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **რჩ-** (<***ხჩ-**<***კჩ-** აქცესიური კომპლექსის სუპერაციის შედეგად. ამ მოვლენის შესახებ იხ. როგავა 1949, 505; ჟღენტი 1953, 161; **ჩ-**<**ხჩ-** კომპლექსის დაკარგვის შედეგად; იხ. გამყრელიძე 1959, 166; შდრ.: ჩიქობავა 1938, 235) და ლაზური **ხჩ-** (<***კჩ-**. **ქჩ-**<**ხჩ-** იხ. ჩიქობავა 1938, 235. **ქჩ->ჩქ-** მეტათეზისის შედეგად). ლაზურში **ჩქ-** იშვიათად იხმარება (იხ. ჩიქობავა 1938, 235). **ხჩ-** ფორმისაგან იწარმოება **ხჩ-ინ-**ი; არსებობს **ქჩ-ინ-**ი ვარიანტიც.

ქართული ***კც-ე-** (<***კც-ე-**; **მ-კც-ე** ფუძეში **მ** განვითარებული ჩანს) ფუძის შესატყვისებია მეგრული **ჩ-ე** («თეთრი») და ლაზური **ხჩ-ე-/ქჩ-ე-**. მეგრული და ლაზური ფუძეების ბოლოკიდური **ე**<***ა-ი** უმლაუტის შედეგად (იხ. გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 166). ამ ფუძისგანაა ნაწარმოები მეგრული **უ-ჩა** («შავი»; ეტიმოლოგიურად: «არათეთრი»). არაა მართებული ალ. ღლონტის მოსაზრება იმის შესახებ, რომ თითქოს **უჩა** («შავი») გამოიყოფა **ბუჩა**, **გუჩა**, **დუჩა**, **თუჩა**, **კუჩა**, **დათუჩა**, **კაკუჩა** და მისთანა ანთროპონიმებსა და **უჩხით-**, **უჩახო-**, **სკუჩა-** და სხვა ტოპონიმებში (ღლონტი 1998, 177-178). ასევე არაა სწორი ვარაუდი იმის შესახებ, რომ «**უჩა** საერთო ქართული ადიექტივი უნდა იყოს უფრო ადრინდელი ხმარებისა, ვიდრე **შავ** ლექსემა შემოვიდოდა და დამკვიდრდებოდა ენაში» (ღლონტი 1998, 179).

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1912a, 39-40). გ. კლიმოვმა ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა ***მკც-ოან-** და **მკც-ე** არქეტიპები (ЭСКЯ, 144; 267; შდრ.: Klimov 1998, 134); თ. გამყრელიძემ – ***მკცე-** არქეტიპი (გამყრელიძე 1968, 11).

# ჯ

***ჯ-**

ქართ. **ჯ-** ს-**ჯ**-ობ-ს; უ-მ-**ჯ**-ობ-ე-ს-ი ...

მეგრ. **ჯგ-/რჯგ-** **ჯგ**-ირ-ი/**ჯგ**-ჳრ-ი «კარგი»; **ჯგ**-ირ-ო/**ჯგ**-ჳრ-ო «კარგად»; უ-**ჯგ**-უ-შ-ი «უკეთესი»; უ-**ჯგ**-უ-შ-ო «უკეთესად»; **ჯგ**-ირ-ობ-უ-ა «სიკეთე»; მო-**ჯგ**-ირ-ე «მოკეთე; მეგობარი»;

ვ-ო-**რჯგ**-ინ-ან-ქ «ვჯობნი; ვამარცხებ» ...

ლაზ. **ჯგ**-/**რჯგ** უ-**ჯგ**-ი-შ-ი «უკეთესი»; ირის უ-**ჯგ**-ი-ნ «ყველაზე უკეთესი»; ვ-ო-**ჯგ**-ინ-ამ «ვძლევ; ვჯობნი»; ვ-ო-**ჯგ**-ინ-ი «ვაჯობე; დავამარცხე»; ო-**რჯგ**-ინ-უ «ჯობნა; დამარცხება»; **ჯგ**-ინ-ა «გამარჯვება» ...

დასტურდება ძველ ქართულში: **შჯობს** ცხორებაჲ გლეხისაჲ სართულთა ქუეშე ძელისათა, ისუ ზირ. 29,29 O; **უმჯობჱს** არს ჩემდა მიცემად იგი შენდა, შესაქმ. 29,19 O; არამე თქუენ უფროჲს **უმჯობჱს** ხართა მფრინველთა? მ. 6,26 E და სხვ.

ქართულ **ჯ**- ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჯგ**- (**რჯგ**-<**ჯგ**- **რ**-ს განვითარების შედეგად; იხ. ჩიქობავა 1938, 436) და ლაზური **ჯგ**- (**რჯგ**-<**ჯგ**).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა პ. ჭარაიამ (ჭარაია 1918, IX; 751); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 435). ***ჯ**- არქეტიპი ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 502; Klimov 1998, 342).

***ჯაჭუ̂-**

ქართ. **ჯაჭუ**- **ჯაჭუ**-ი; **ჯაჭვ**-ი (ახ. ქართ.)

[მეგრ. ლაზ. ] **ძეწკვ**- **ძეწკვ**-ი

დასტურდება ძველ ქართულში: არცაღა **ჯაჭუებითა** ვის ჴელ-ჰეწიფა შებორკილებად იგი, მრკ. 5,3 (ჰაემ.); მრავალგზის **ჯაჭჳთა** და ბო[რკილითა შეკ]რულ ჰიყო იგი, მრკ. 5,4 (ჰაემ.); ქმნა **ჯაჭუედნი** ბადისსახედ გარდამოტევებულად, II ნეშტ. 3,16 (მცხეთ.); თორნეჲ **ჯაჭუედი** ემოსა მას, ლატ. ლექც. 87r,5-6b; არეა ბერათისი, რომელსა აქუნდა **ჯაჭუ-ჭური** იოაბისი, II მეფ. 23,37 O და სხვ.

ქართული **ჯაჭუ**- ძირის მეგრული ექვივალენტია **ძეწკვ**- <***ძოწკვ**- უმლაუტის შედეგად (უმლაუტის შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. Schmidt 1962, 48; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 160-169) <**ჯოწკუ̂**- რეგრესული ასიმილაციით (იხ. გიგინეიშვილი 1965, 741). ქართ. **ჭუ̂** : მეგრ. **წკუ̂** : ლაზ. **წკუ̂** კანონზომიერია (იხ. გიგინეიშვილი 1965, 741).

მასალა შეაპირისპირა და ***ჯაჭუ̂**- არქეტიპი აღადგინა ბ. გიგინეიშვილმა (გიგინეიშვილი 1965, 741; შდრ.: Марр 1912a, 30; ЭСКЯ, 237; Klimov 1998, 285).

*ჯიჯგჷ-/ჯიჯგ-

ქართ. **ჯიჯგვ**- და-**ჯიჯგვ**-ებ-ა «დანარცხება»; და-ე-**ჯიჯგვ**-ა «დაენარცხა»; **ჯიჯგ**-ვ-ავ-ს; და-**ჯიჯგ**-ვ-ა; **ჯიჯგ**-ვ-ა ...

მეგრ. **ჯგვაჯგ**-/**ჯგაჯგ**- **ჯგაჯგ**-ვ-ირ-ი «დაჯიჯგვილი»; **ჯგაჯგ**-უ-ა «დარტყმა»; **ჯგაჯგ**-უნ-ს «ურტყამს»; დო-**ჯგაჯგ**-უ «დაარტყა; დაჯიჯგვა»; დო-**ჯგვაჯგვ**-აფ-ა «დანარცხება» ...

ლაზ. **ჯაჯგ**- ო-**ჯაჯგ**-უ «ცემა»; **ჯაჯგ**-უფ-ს «სცემს»; **ჯაჯგ**-უ «სცემა»; **ჯაჯგ**-ვ-ერ-ი «ნაცემი; გალახული» ...

**ჯიჯგვა** დასტურდება ქართული ენის დიალექტებში (გურული, ქიზიყური).

ქართულ **ჯიჯგვ**-/**ჯიჯგ**- ფორმას შეესატყვისება მეგრული **ჯგვაჯგვ**-/**ჯგაჯგ**- (თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07) და ლაზური **ჯაჯგ**-.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირეს ს. ჟღენტმა (ჟღენტი 1940, 231) და ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1982a, 38); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1987, 24).

*ჯჷ-

ქართ. **ჯვ**-/**ჯ**- **ჯ**-მ-ა

მეგრ. **ძგ**-/**ნძგ**- **ნძგ**-უმ-ა «მოჯმა»; **ძგ**-ცნ-ც/**ნძგ**-უნ-ს «ჯვამს»; დო-**ნძგ**-უ «მოჯვა»; ნა-**ნძგ**-უმ-ა «მოჯმული» ...

ლაზ. **ძგვ**-/**ძგ**- ბ-**ძგ**-უმ «ვჯვამ»; ბ-**ძგვ**-ი «მოვჯვი»; გო-ვ-ი-**ძგვ**-ი «მოვჯვი»; გა-**ძგ**-უ «მოჯვა»; ო-**ძგ**-უმ-უ «მოჯმა» ...

სვან. **სგ**- ხ-ა-**სგ**-ენ-ი «ეჯმება»; ჟ-ა-ხ-**სგ**-ენ-და «ეჯმებოდა»; ლა-**სგ**-არ «საპირფარეშო» ...

ქართულ **ჯვ**-(<**ჯუ**-) ძირს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ძგ**- (**ნძგ**-<**ძგ**- **ნ**-ს განვითარების შედეგად. წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98), ლაზური **ძგვ**- (**ძგ**-<**ძგვ**-. მეგრულისა და ლაზურისა-თვის ამოსავალია საერთოზანური ***ჯგჷ**-) და სვანური **სგ**- (<***ძგჷ**-<***ჯგჷ**-; იხ. გამყრელიძე 1959, 27; შდრ.: Schmidt 1962, 142).

საფიქრებელია, ამ მასალას უკავშირდებოდეს **ჯ-მ-ენ**- ფუძე (<***ჯჷ-მ-ენ**-). **ჯმნა** ზმნას ძველ ქართულში «მოშორების, მოცილების» მნიშვნელობა აქვს: პავლე და-ვეღა-ადგრა მუნ მრავალ დღე ძმათა თანა, და მერმე **იჯმნა** და განვიდა ნავითა ასურეთად, საქმ. მოციქ. 18,18; უკუეთუ

**იჯმნეთ** მისგან, არა სთნავს სულსა ჩემსა, ებრ. 10,38; **იჯმნა** მეფისაგან სპარსთაჲსა პიტიახშმან, შუშ. 2,1 და სხვ.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 388); სვანური ექვივალენტი გამოავლინა თ. გამყრელიძემ (გამყრელიძე 1959, 27). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ჯ̂უ-**, ხოლო ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის – ***ჯ̂უ-ამ-/ჯუ-მ-** (ЭСКЯ, 268; Klimov 1998, 343).

***ჯილ-**

ქართ. **ჯილ-** **ჯილ**-ვ-ა «ცუდად, უხეშად კერვა»

მეგრ. **ჯგვილ-** **ჯგვილ**-აფ-ი «უხეში, დიდი ნემსით კერვა»; **ჯგვილ**-უნ-ს «ცუდად, უხეშად კერავს; დიდ ნემსს არჭობს» ...

**ჯილვა** დასტურდება ქართული ენის გურულ დიალექტში.

ქართული **ჯილ-** ძირის შესატყვისია მეგრული **ჯგვილ-** (<***ჯგილ-**).

მასალა შეაპირისპირა გ. როგავამ (როგავა 1951, 636).

***ჯინჭარ-**

ქართ. **ჯინჭარ-** **ჯინჭარ**-ი; **ჭინჭარ**-ი (ახ. ქართ.)

ლაზ. **დიჭკიჯ-** **დიჭკიჯ**-ი «ჭინჭარი»

სვან. **ჯიშკარ-** **ჯიშკარ**-იან-ი (გვარი)

დასტურდება ძველ ქართულში: იფქლისა წილმცა აღმოსცენდების **ჯინჭარი** და ქრთილისა წილ მაყუალი, იობ. 31,40 (მცხეთ.).

ქართულ **ჯინჭარ-** (ახ. ქართული **ჭინჭარ-**<**ჯინჭარ-** ასიმილაციის შედეგად. **ჯინჭარ-** დასტურდება გურულში) ფორმას შეესატყვისება ლაზური **დიჭკიჯ-**(<***ჯიჭკოჯ-** რეგრესული დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციისა და **ო>უ>ი** პროცესის შედეგად, იხ. გუდავა 1964, 498) და სვანური **ჯიშკარ-** (<***ჯიჭკარ-**. სვანური ექვივალენტი შემოინახა **ჯიშკარიან-** გვარსახელმა).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1911-1914, IV, 833); სვანური ექვივალენტი გამოავლინა ბ. გიგინეიშვილმა (Gigineischwili 1991, 7-8). სავარაუდოა, ***ჯინჭარ-** მიღებული იყოს ***ჭარ-** ძირეული მორფემის რედუპლიკაციის გზით (Vogt 1954, 544).

***ჯინჭ̂უ-**

ქართ. **ჯინჭვ-** **ჯინჭვ**-ელ-ი; **ჭიანჭვ**-ელ-ა (ახ. ქართ.)

მეგრ. **ჭკიჭკ-/ჯგიჯგ-** **ჭკიჭკ**-ი-ტია/**ჯგიჯგ**-ი-ტია «ჭიანჭველა»

ლაზ. **დიმჭკუ-** **დიმჭკუ** «ჭიანჭველა»

დასტურდება ძველ ქართულში: სოლომონი იტყჳს იგავსა: მიგუალე **ჯინჭვლისა** და ჰბაძევდ, ჵ მედგარო, შატბ. კრებ. 181,37-38; სამი სახჱ არს **ჯინჭვლისაჲ**, იქვე 181,39; მეორჱ სახჱ არს **ჯინჭვლისაჲ**, 181,6; შეჰრაცხე თავი შენი მსგავსად **ჯინჭველისა**, მამ. სწავლ. 299,25 და სხვ.

ახალი ქართული **ჭიანჭველა**<**ჯინჭველ-** (ასიმილაციისა და **ჭია** სიტყვასთან კონტამინაციის შედეგად; იხ. ჩიქობავა 1938, 114).

ქართულ **ჯინჭვ-ელ-** ფუძეს კანონზომიერად შეესატყვისება ლაზური **დიმჭკუ-** (<***ჯინჭკუ̂-უ**; შესატყვისობისათვის ქართ. **-ელ** : მეგრ. **-უ** : ლაზ. **-უ** იხ. G. Schmidt 1950, 25-26; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 89-90; ანლაუტში **ჯ**>**დ** ტ. გუდავას მიერ დადგენილი დისიმილაციური დეზაფრიკატიზაციის წესის მიხედვით; იხ. გუდავა 1964, 497-498).

მეგრულ **ჯგიჯგ-ი-ტია/ჭკიჭკ-ი-ტია** ფუძეში **-ტია** კნინობითის მაწარმოებელია (იხ. გუდავა 1964, 497-98). **ჭკიჭკ-** და **ჯგიჯგ-** ფორმებისათვის ამოსავალია ***ჯიჭკ-** (>**ჯიჯგ-**/**ჭიჭკ-**. თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07; აგრეთვე გუდავა 1964, 497).

სვანურ **მგრშკ-** ფორმასთან სხვა ქართველური ენების მასალის დაკავშირება პრობლემატურია (იხ. ЭСКЯ, 269).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 114). გ. კლიმოვმა ***ჯინჭუ̂ელ-** არქეტიპი აღადგინა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის (ЭСКЯ, 269; შდრ.: Klimov 1998, 344).

### ***ჯიჯგ-**

ქართ. **ჯიჯგ-** **ჯიჯგ**-ნ-ი-ს; **ჯიჯგ**-ნ-ა ...

მეგრ. **ჯგიჯგ-**/**ჯგჷჯგ-** **ჯგიჯგ**-ონ-უ-ა/**ჯგჷჯგ**-ონ-უ-ა «ჯიჯგნა»; **ჯგჷჯგ**-ონ-უნ-ს «ჯიჯგნის»; დო-**ჯგჷჯგ**-ონ-უ «დაჯიჯგნა»; **ჯგჷჯგ**-ონ-ილ-ი «დაჯიჯგნილი» ...

ქართულ **ჯიჯგ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ჯგიჯგ-**/**ჯგჷჯგ-** (<***ჯიჯგ-**. თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ტ. გუდავამ (იხ. ЭСКЯ, 269).

***ჯიჯ̂უ-**

ქართ. **ჯიჯ-** **ჯიჯ**-ა «ჭუჭყიანი, უხეიროდ ჩაცმული ქალი»

მეგრ. **ჯგვიჯგვ-** **ჯგვიჯგვ**-ინ-ი «უხეშად ყურება»; ი-**ჯგვიჯგვ**-ინ-ან-ს «უხეშად იყურება»; **ჯგვიჯგვ**-ა «უხეშად მაყურებელი» ...

**ჯიჯა** გვხვდება ქართული ენის ქიზიყურ დიალექტში.

ქართული **ჯიჯ-** (<***ჯიჯ̂უ-**) ძირის შესატყვისი შესაძლოა იყოს მეგრული **ჯგვიჯგვ-** (<***ჯიჯგვ-** თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fährich 1982a, 38).

***ჯიჯლ-**

ქართ. **ჯიჯლ-** **ჯიჯლ**-ი «შაშვისებური ფრინველი»

მეგრ. **ჯღირჯლ-**/**ჯღორჯლ-** **ჯღირჯლ**-ი/**ჯღორჯლ**-ი «შაშვი»

«ქართული ენის განმარტებითი ლექსიკონის» მიხედვით, «**ჯღირჯლი** ერთგვარი ფრინველი, შაშვის გვარისა» (VIII, სვ. 1172).

ქართულ **ჯიჯლ-** ფორმას ფორმას კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ჟღირჯლ-** (<***ჯიჯლ-**. თავკიდურა კომპლექსი ასიმილაციურად არის ჩამოყალიბებული. ამ მოვლენის შესახებ იხ. Кипшидзе 1914, 07. **ჯღორჯლ-** ვარიანტის **ო** ხმოვნის წარმომავლობა ნათელი არაა).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ჯიჯლ-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1985, 29).

***ჯოჯგ-**

ქართ. **ჯოჯგ-** **ჯოჯგ**-ან-ა «საყრდენი (შესაყენებელი) ბოძი ხეხილისათვის)»

მეგრ. **ჯგუნჯგ-** **ჯგუნჯგ**-ი «საყრდენი ვაზისათვის»; ო-**ჯგუნჯგ**-ე «ადგილი, სადაც იზრდება საყრდენად გამოსაყენებელი მცირე ხეები»

ლაზ. **მზგუჯ-** **მზგუჯ**-ი «პატარა ბოძი»

სულხან-საბას განმარტებით: «**ჯოჯგანი** ტივის სახოპე სვეტი». **ჯოჯგანა** გვხვდება ქართული ენის ჯავახურ დიალექტში (ღლონტი 1975, 405).

**ჯოჯგ-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ჯგუნჯგ-** (<***ჯგოჯგ-** ო>უ პროცესისა და **ნ**-ს განვითარების შედეგად; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-

98) და ლაზური **მზგუჯ-** (<***ჯგოჯგ-**; **მ** ანლაუტში განვითარებულია; **ო>უ**; **ჯ>ზ** დეზაფრიკატიზაციის გზით. აუსლაუტში **გ** დისიმილაციურად დაიკარგა).

ქართველურ ენათა მასალა შეაპირისპირეს ბ. გიგინეიშვილმა (გიგინეიშვილი 1984) და ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1987; შდრ.: ЭСКЯ, 269; გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 289).

***ჯღლემ-/ჯღლიმ-**

ქართ. **ჯღლემ-/ჟღლემ-/ჯღლიმ-/ჟღლიმ-** **ჯღლემ**-ა/**ჟღლემ**-ა; **ჯღლემ**-ს /**ჟღლემ**-ს; და-**ჯღლიმ**-ა/და-**ჟღლიმ**-ა ...

ლაზ. **ჟღიმ-** ბ-**ჯღიმ**-უფ «ვჯღლემ»; ბ-**ჯღიმ**-ი «ვჯღლიმე»; ო-**ჯღიმ**-უ «ჯღლემა»; **ჯღიმ**-ერ-ი «დაჯღლემილი» ...

ქართულ **ჯღლიმ-** ალომორფს შეესატყვისება ლაზური **ჯღიმ-** (<***ჯღლიმ-**. ლაზურში **ჯგ** მიმდევრობა არ ჩამოყალიბდა უკანაენისმიერი **ღ**-ს დისიმილაციური ზეგავლენის გამო. ამ მოვლენის შესახებ გ. მაჭავარიანმა მიუთითა; იხ. გამყრელიძე 1959, 21).

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ჯღჟლიმ-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 270; შდრ.: ფენრიხი, სარჯველაძე 1990, 506; Klimov 1998, 344).

# ჰ

***ჰა-**

ქართ. **ჰა-/ა-** **ჰა**-ს-ე-თ-ი; **ჰა**-ს-რე/**ა**-ს-რე; **ა**-მა-ნ ...

მეგრ. **ა-** **ა**-შ-ო «აქეთ»; **ა**-თა-შ-ი «ასე» ...

ლაზ. **ჰა-/ა-** **ჰა/ა** «ეს»; **ჰა**-ნ-ი «ესენი»

სვან. **ა-** **ა**-მ-ნ-ემ «ამან»; **ა**-მე-ჩუ «აქ» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: **ამან** სიმტკიცისა სიტყუაჲ აღმოთქუა, სინ. მრავალთ. 38,4; ეგრეთვე ცხორებასა **ამას** შინა აღორძინებითსა გამოისახა ბუნებასა შინა კაცთასა, კაცისა აგებ. 185,5-6; ყოველი, რომელი აღერიოს **ამათ**, ვერ იყოს ბრძენ, იგავნი 20,1 O; გლახაჲ ქაღადი **ჰასეთსა** ჰქჳან, A-684 120v და სხვ.

ქართულ **ჰა-/ა-** ძირს შეესატყვისება მეგრული **ა-**, ლაზური **ჰა-/ა-** (მეგრულსა და ლაზურში ხმოვანთა შესატყვისობის კანონზომიერი

ფორმულიდან გადახრა შესაძლოა მათი დეიქტური ხასიათით იყოს შეპირობებული; შდრ.: ЭСКЯ, 41; Klimov 1998, 1) და სვანური ა-.

ქართული, ლაზური და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1872, 10); მეგრული და ლაზური ენებისა – ნ. მარმა (Марр 1911b, 222; იხ. აგრეთვე Марр 1912a, 22). გ. კლიმოვმა საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ა-** არქეტიპი (ЭСКЯ, 41; Klimov 1998, 1).

***ჰე-**

ქართ. **ჰე-/ე-** ე-ს-ე; ე-ს-რე; ე-ს-რე-ჲთ (ესრჱთ); ე-გ-ე; ჰე-გ-რე; ე-გ-რე; ე-გ-რე-ჲთ (ეგრჱთ) ...

მეგრ. **ე-** ე-თი-ნა «ის; აი ის»; ე-ნა/ე «ის; იგი» ...

ლაზ. **ჰე-/ე-** ჰე-/ჰე-ა «იგი; ის»; ჰე-ნ-თე-ფ-ე/ჰე-მ-თე-ფ-ე/ე-ნ-თე-ფ-ე «ისინი» ...

სვან. **ე-** ე-ჯ-ი/ე-ჯ-ა «იგი»

დასტურდება ძველ ქართულში: **ესე** არს ნიში აღთქუმისაჲ, შესაქმ. 9,12 (ხანმ.); **ესენი** ზრახვიდეს ურთიერთას ყოვლისა მისთჳს, რომელი ხიქმნა, ლ. 24,14 L; შეხუაბთ **ესე** კარი, ბოლნ. II წარწ.; **ესოდენ** ხიყო და არა განხთქდა ბადჱ იგი, ი. 22,11 (ხანმ.); **ესთენ** ჟამ თქუენ თანა ვარ, ი. 14,9 C; **ესთენი** სასწაული ექმნა მათ წინაშე, ი. 12,37 C; **ესრე** თქუთ, მ. 28,13 L; უფალსა მაგისსა ხუჭმს **ეგე**, მრკ. 11,3 (ხანმ.); რაჲ არიან სიტყუანი **ეგე**, რომელთა ჰიცილობთ ურთიერთას სლვასა შინა? ლ. 24,17 L; ანუ **ეგოდენი** კუალად მოცემად, რომელი იყო სამართალი ვედრებად, სინ. მრავალთ. 42,23-24; **ეგდენსა** რისხვასა შეცვულ და შეყენებულ იყვნეს, იქვე 106,26-27; მი-ვინმე-ვიდეს ჩუენგანნი საფლავად და პოვეს **ეგრე**, ვითარცა დედათა თქუეს, ლ. 24,24 L; რამეთუ **ეგრე** არს შჯული და წინაწარმეტყუელნი, მ. 7,12 (ხანმ.) და სხვ.

ქართულ **ჰე-/ე-** ფორმას შეესატყვისება მეგრული **ე-**, ლაზური **ჰე-/ე-** და სვანური **ე-** (მეგრულსა და ლაზურში ხმოვანთა შესატყვისობის კანონზომიერი ფორმულიდან გადახრა შესაძლოა მათი დეიქტური ხასიათით იყოს შეპირობებული; შდრ.: ЭСКЯ, 77; Klimov 1998, 45).

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1872, 10); მეგრული და ლაზური ფორმები მოიხმო და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ე-** არქეტიპი აღადგინა გ. კლიმოვმა (ЭСКЯ, 77; Klimov 1998, 45).

***ჰი-**

ქართ. **ი-** ი-ს-ი; ი-გ-ი; ი-ქ-ი ...

მეგრ. **ი-** **ი**-ნა/**ი** «ის; იგი»

ლაზ. **ჰი-/ი-** **ჰი**-/**ი** «ის; იგი»

სვან. **ი-** **ი**-მი-ს «იმას»; **ი**-მ-ნარ «იმისთვის»; **ი**-შა «ვისი?»; **ი**-მე-შ «რისი?» ...

დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: შერაცხილ იყავნ უცხოთესლი **ისი**, ვითარცა ერთი მჴეცთა ბოროტთაგანი, I მეფ. 17,36 O; იხილეთ, სადა დადვეს **იგი**, მ. 28,6 L; მოიჴსენეთ, ვითარ **იგი** გეტყოდა თქუენ, ვიდრე ხიყოლა **იგი** გეტყოდა თქუენ, ვიდრე ხიყოლა **იგი** გალილეას, ლ. 24,6 L; **იგიცა** ღმერთმან შეიწყალენ, ბოლნ. I წარწ.; ხოლო **იგინი** წარვიდეს ადრე, მ. 28,8 L; განყო წყალი **იმიერ** და ამიერ, IV მეფ. 2,8 O; რომელთა მიავლინებს ამიერთა **იმიერ** და **იმიერთა** — ამიერ, სინ. მრავალთ. 133,16-17; განიპო წყალი იგი **იმიერ-ამიერ**, IV მეფ. 2,8 O და სხვ.

ქართულ **ი-** (<***ჰი-**) ფორმას შეესატყვისება მეგრული **ი-** (<***ჰი-**), ლაზური **ჰი-** (**ი-**<**ჰი-**) და სვანური **ი-** (<***ჰი-**).

ქართული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1872, 10); სხვა ქართველურ ენათა მასალა მოიხმო და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის გ. კლიმოვმა აღადგინა ***ი-** არქეტიპი (ЭСКЯ, 99; Klimov 1998, 80).

## ლ‘

***ლ‘ა-**

ქართ. **სა-** (სიტყვათსაწარმოებელი პრეფიქსი) **სა**-ყურ-ი; **სა**-ყურძენ-ი; **სა**-ძელ-ი (ტოპონ.); **სა**-კუხ-ი (ტოპონ.) ...

მეგრ. **ო-** (სიტყვათსაწარმოებელი პრეფიქსი) **ო**-ცუჯ-ე «საყურე»; **ო**-გვაჯ-ე «ბუდე» ...

ლაზ. **ო-** (სიტყვათსაწარმოებელი პრეფიქსი) **ო**-ცხოჯ-ი «სავარცხელი»

სვან. **ლა-** (სიტყვათსაწარმოებელი პრეფიქსი) **ლა**-ზ «სასვლელი»; **ლა̈**-რტყ «სარტყელი»; **ლა**-ღამ (ტოპონ.) ...

ოდენ **სა-** პრეფიქსით ნაწარმოები ფორმები დასტურდება ძველ ქართულში: უბანთაცა ზედა გამოაქუნდეს უძლურნი და დასდგმიდეს ცხედრებითა და **საკაცებითა**, საქმ. მოციქ. 5,15; ვისი არს **საკაცი** ესე? სვან. მრავალთ. 146,29-30b; პარხლ. მრავალთ. 115r,10-11b; განგაცუ **საყური** და გრკალი ყურთა შენთა და გჳრგჳნი სიქადულისაჲ თავსა შენსა, ეზეკ. 16,12 OJ; მწყემსთა მრავალთა განრყუნეს **საყურძენი** ჩემი, იერ. 12,10 OJ; **საყურძენი** იგი მისცის სხუათა მოქმედთა, მ. 21,41 C და სხვ.

ქართულ **სა-** (<***ლ'ა-**) პრეფიქსს კანონზომიერად შეესატყვისება მეგრული **ო-**, ლაზური **ო-** და სვანური **ლა-**.

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 11); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა ი. ჯავახიშვილმა (ჯავახიშვილი 1913, 7); სვანური – გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 228-229). საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ამ რიგის შემთხვევებში ლატერალური ამოსავალი ივარაუდა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 79). ***ლ'ა-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1992a, 21-23; Fähnrich 1998b, 104).

***ლ'ა- -ა**

ქართ. **სა- -ა** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **სა**-მაგარ-**ა** (ტოპონ.)

სვან. **ლა- -ა** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **ლა**-გურკ-**ა**

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ლ'ა- -ა** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998b, 104).

***ლ'ა- -ა**

ქართ. **სა- -ა** (საწყისის, მოქმედების სახელის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) აღ-**სა**-არ-ებ-**ა**-ჲ; **სა**-ლმ-ობ-**ა**-ჲ; **სა**-ხარ-ებ-**ა**-ჲ ...

ლაზ. **ო- -ა** (საწყისის, მოქმედების სახელის მაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **ო**-ძირ-ამ-ა «ნახვა»; **ო**-ლვ-**ა** «სვლა»; **ო**-თქუ-მ-**ა** «ლაპარაკი»; **ო**-კვანდ-**ა** «სურვილი» ...

იშვიათად დასტურდება ძველ ქართულ წერილობით ძეგლებში: მიეცით **აღსაარებაჲ** უფალსა ღმერთსა მამათა ჩუენთასა, I ეზრა 9,8; **სალმობანი** ჩემნი განმიახლდეს, ფს. 38,3; **სახარებაჲცა** კეთილი მოაქუნდეს, II მეფ. 18,27 O და მისთ.

**სა- -ა** ცირკუმფიქსით საწყისის წარმოება ძველი ქართულის დონეზე უკვე გადმონაშთს წარმოადგენს. მისი ზუსტი ფონემური და ფუნქციური შესატყვისი დაცულია ლაზურში.

მასალა შეაპირისპირა ზ. სარჯველაძემ (Sardschweladse 1985, 24).

***ლʻა- -ა** არქეტიპის აღდგენა ეკუთვნის ჰ. ფენრიხს (იხ. Fähnrich 1998a, 21-23).

***ლʻა- -ე**

ქართ. **სა- -ე** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **სა**-კაბ-**ე**; **სა**-ძროხ-**ე**; **სა**-კალმახ-**ე** ...

მეგრ. **ო- -ა** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **ო**-კაც-**ა** (ტოპონ.); **ო**-ჩორჩხინ-**ა** (ტოპონ.) ...

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ლʻა- -ა** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998b, 104).

***ლʻა- -ია**

ქართ. **სა- -ია** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **სა**-მტრედ-**ია** (ტოპონ.); **სა**-პრას-**ია** (ტოპონ.); **სა**-ქასრ-**ია** (ტოპონ.) ...

მეგრ. **ო- -ია** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **ო**-კარკალ-**ია** (ტოპონ.); **ო**-კვანკვალ-**ია** (ტოპონ.) ...

სვან. **ლა- -ია** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **ლა**-ცორ-**ია** (ტოპონ.)

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ლʻა- -ა** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998b, 104).

***ლʻა- -ისႯ-**

ქართ. **სა- -ის** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **სა**-ცხენ-**ის**-ი (ტოპონ.); **სა**-კურთხ-**ის**-ი (ტოპონ.) ...

მეგრ. **ო- -იშ/-შ** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **ო**-ნჯე-**იშ**-ი (ტოპონ.); **ო**-ყურე-**შ**-ი (ტოპონ.) ...

სვან. **ლა- -შ** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **ლა**-ილა-**შ**-ი (ტოპონ.); **ლა**-სურია-**შ**-ი (ტოპონ.); **ლა**-ღვარვა-**შ** (ტო-პონ.)

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ლʻა- -ა** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998b, 104).

***ლʻა- -ო**

ქართ. **სა- -ო** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **სა**-ქართ-ველ-**ო**; **სა**-მ-ეგრ-ელ-**ო**; **სა**-ინგილ-**ო** ...

მეგრ. **ო- -ო** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **ო**-ნტოფ-**ო**

დასტურდება ძველ ქართულში: თავადი მყუდროებით ცხოვნდებოდა, რომლისა-იგი სათნოებათა სახელი და ღირსებაჲ ყოველსა **საქართველოსა** განეფინა და არა ხოლო **საქართველოსა** ოდენ, არამედ საბერძნეთსაცა, აგ. ძეგლ. II 95,4; ბრძანებაჲ მოეღო მას ჩუენებით უწინარეს ოცისა წლისა, იყოღავე რაჲ იგი ქუეყანასა ზედა **საქართველოსა**, სულისა მიერ წმიდისა, მართ. ცხოვრ. 57,23 მიიწია ტრაპეზუნდად, ქალაქსა მას **სამეგრელოჲსასა**, A-1103 234r,3-5b; მიიწია რაჲ ტრაპეზუნტედ, სანახებთა მათ **სამეგრელოჲსათა**, A-500 316v,6-8; ესრეთ გუემულნი ექსორია-ყვნეს **სამეგრელოს**, Jer.-74 526,1; A-193 289r,20-21; H-886 234v.

ქართული **სა- -ო** (<***ლ'ა- -ო**) ცირკუმფიქსის შესატყვისია მეგრული **ო- -ო**.

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ლ'ა- -ო** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998b, 105).

***ლ'ა- -ურ**

ქართ. **სა- -ურ** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **სა**-ციხ-**ურ**-ი (ტოპონ.); **სა**-ლაჯ-**ურ**-ი (ტოპონ.); **სა**-კანაფ-**ურ**-ი (ტოპონ.) ...

მეგრ. **ო- -ურ** (სიტყვათსაწარმოებელი ცირკუმფიქსი) **ო-ჩხომ-ურ**-ი (ტოპონ.); **ო**-კალანდ-**ურ**-ი (ტოპონ.) ...

მასალა შეაპირისპირა და ქართულ-ზანური ერთიანობის ხანისათვის ***ლ'ა- -ურ** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1998b, 105).

***ლ'ეთ-**

ქართ. **სთ- სთ**-ავ-ს; **სთ**-ვ-ა; **სთ**-ულ-ი; **სთ**-ვ-ილ-ი ...

სვან. **ლეთ-/ლთ-** ა̈-**ლთ**-ე «რთავს»; ან-**ლეთ**-ე «დართო»; ლი-**ლთ**-ე «რთვა»; მგ-**ლთ**-ე «მრთველი» ...

დასტურდება ძველ ქართულში: განიცადენთ შროშანნი, ვითარ-იგი აღორძნდის, არა შურების, არცა **სთავს**, ლ. 12,27 (ხანმ.); დედანი მდიდარნი შესწირვიდეს ძოწეულსა და ქურივნი – **სთულსა** ღებულსა, მამ. სწავლ. 276,31-32; შეიღულარჭნა და იქმნა იგი, ვითარცა **სთვილი** მოხუეულ, Sin.-6 26v; დაჰხჳოთ ფესუთა ზედა ფრთეთასა **სთვილი** ჴაკინთონი, რიცხუთა 15,38 (გელ.) და სხვ.

ქართული **სთ-** (<***ლ'ეთ-**) ფორმის კანონზომიერი შესატყვისია სვანური **ლთ-** (<**ლეთ-**). ახ. ქართულის **რთ-<სთ-** დისიმილაციის შედეგად.

მეგრულსა და ლაზურში შესატყვისი ძირი არ ჩანს (ЭСКЯ, 172).

ქართულისა და სვანურის მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 220). ამ ტიპის შემთხვევებისათვის საერთოქართველურში ამოსავალად ლატერალი ივარაუდა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 79; იხ. აგრეთვე Fähnrich 1992, 142; Fähnrich 1998a, 21-23); ***ლ'ეთ-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1992, 142; Fähnrich 1998a, 21-23).

***ლ'ი-**

ქართ. **სი-** (სიტყვათსაწარმოებელი პრეფიქსი) **სი**-არ-ულ-ი; **სი**-ვლტ-ოლ-ა ...

ლაზ. **ი-/ე-** (სიტყვათსაწარმოებელი პრეფიქსი) **ი**-ზმ-ოჯ-ე/**ე**-ზმოჯ-ე «სიზმარი»

სვან. **ლი-** (სიტყვათსაწარმოებელი პრეფიქსი) **ლი**-ლჰტ «სიყვარული»; **ლი**-ზ-ი «სვლა» ...

ქართულ **სი-** (<***ლ'ი-**) პრეფიქსს შეესატყვისება ლაზური ი-/ე- და სვანური **ლი-**.

მასალა შეაპირისპირა გ. დეეტერსმა (Deeters 1930, 220). ამ ტიპის შემთხვევებისათვის საერთოქართველურში ამოსავალად ლატერალი ივარაუდა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 79; იხ. აგრეთვე Fähnrich 1992, 142; Fähnrich 1998a, 21-23); ***ლ'ი-** არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1992, 142; Fähnrich 1998a, 21-23).

***ლ'ძე-**

ქართ. **სძე-** **სძე**-ჲ; სა-**სძე**-ურ-ი «ძუძუ; რძის ჭურჭელი»; **რძე** (ახ. ქართ.)

მეგრ. **ბჟა-** **ბჟა** «რძე»

ლაზ. **ბჯა-/მჯა-/ბჟა-/მჟა-** **ბჯა/მჯა/ბჟა/მჟა** «რძე»

სვან. **ლგჯე-** **ლგჯე** «რძე»

გვხვდება ძველ ქართულში: რომელსა-იგი სიმშილითა მოხაკლდის **სძჱ**, ხანმ. მრავალთ. 8bv,12-14a; მოწუელის **სძჱ** და იქმნა ერბო, იგავნი 30,33 O; შეკრული შტახში ძმისწულაკი ჩემი ჩემდა, შორის **სასძეურთა** ჩემთა განისუენე[ბ]ს, ქებ. ქებ. 1,13 O; ემსგავსა სიმაღლჱ შენი ფინიკსა და **სასძეურნი** შენნი — ტევანთა მისთა, იქვე 7,7 O; განჰჴსნა თხიერსა **სასძეურსა** და ასუა მას, მსაჯულთა 4,19 (მცხეთ.), BD და სხვ.

ახალი ქართულის **რძე**<**სძე** დისიმილაციით (შდრ.: ჩიქობავა 1938, 94).

ქართულ **სძე**- (<***ლ‘ძე**-) ფორმას შეესატყვისება მეგრული **ბჟა**- და ლაზური **ბჯა-/ბჟა-/მჯა-/მჟა**- (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია ***ჯა**-).

ქართული და მეგრული ენების მასალა შეაპირისპირა ა. ცაგარელმა (Цагарели 1880, 62); ქართული და სვანური — მ. ჯანაშვილმა (იხ. Erckert 1895, 297); ლაზური ექვივალენტი გამოავლინა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 94). ამ ტიპის შემთხვევებისათვის საერთოქართველურში ამოსავალად ლატერალი ივარაუდა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1962, 79; იხ. აგრეთვე Fähnrich 1992, 142; Fähnrich 1998a, 21-23); ***ლ‘ძე**- არქეტიპი საერთოქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1992, 142; Fähnrich 1998a, 21-23; შდრ.: გამყრელიძე, მაჭავარიანი 1965, 133; ЭСКЯ, 172). მ. რამერმა საერთოქართველურისათვის ***მლ‘ძე**- არქეტიპი ივარაუდა (Ramer 1997, 95-96).

# ტ‘

***ტ‘**-

ქართ. **წ**- **წ**-ევ-ნ-ა; და-**წ**-ევ-ნ-ა; მო-**წ**-ევ-ნ-ა; მო-**წ**-იფ-ებ-ა ...

მეგრ. **ჭ-/ნჭ**- **ჭ**-აფ-ა/**ნჭ**-აფ-ა «დაწევა»; ვ-ი-**ნჭ**-უ-ან-ქ «ვესწრაფი»; ვ-ო-**ნჭ**-უ-ქ «ვეწევი»; მო-**ნჭ**-აფ-ილ-ი «დაწეული» ...

ლაზ. **ნჭ**- ო-**ნჭ**-უ «მოწევა»; მე-ბ-ი-**ნჭ**-ი «მივაღწიე»; ო-მო-**ნჭ**-უ «დამწიფება»; ი-მო-**ნჭ**-ე-ნ «მწიფდება»; დ̣ი-მო-**ნჭ**-უ «დამწიფდა» ...

სვან. **ჰ-/მჰ**- ლი-**ჰ**-ე/ლი-**მჰ**-ე «მოწევა»

დასტურდება ძველ ქართულში: ნუუკუე **მეწიოს** მე ბოროტი ესე, შესაქმ. 19,19 O; **ვეწიი** და პირისა მისისაგან მოუღი, I მეფ. 17,35 O; **მეწინეს** მე უსჯულოებანი ჩემნი და მე ვერ მეძლო აღხილვად, ფსალმ. 39,13; ყ̇ოვლითა ასოჲთა **წევნულმცა** ვართ სრულსა მას სინანულსა, პარხლ. მრავალთ. 232v,20-22b; გარემომადგეს მე საკრველნი ჯოჯოხეთისანი და მახენი სიკუდილისანი **მომეწიფნეს** მე, II მეფ. 22,6 O; ჭირთა ჯოჯოხეთისათა მომიცვეს მე და **მომეწიფნეს** მე მახენი სიკუდილისანი, ფსალმ. 17,6 და სხვ.

ქართული **წ**- (<*ტ‘-) ძირის შესატყვისებია: მეგრული **ჭ**- (**ნჭ**-<**ჭ**), ლაზური **ნჭ**-(<**ჭ**-; წინაენისმიერთა წინ **ნ**-ს განვითარების შესახებ მეგრულსა და ლაზურში იხ. ჟღენტი 1953, 92-98) და სვანური **ჰ**-.

ქართული, მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 338); ქართული და სვანური — ნ. მარმა (Марр 1918, 333). საერთოქართველური ფუძე-ენისათვის *ტ‘- არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1992, 140-141; Fähnrich 1998a, 20-21; შდრ.: ЭСКЯ, 247).

***ტ‘ად-**

ქართ. **წად-** მ-**წად**-ი-ს; **წად**-ილ-ი; **წად**-იერ-ებ-ა; **წად**-ნ-იერ-ი «მოსურნე» ...

სვან. **ჰად-/ჰდ-** ნა-**ჰად**-ჵ «ნანატრი»; ლი-**ჰდ**-ჵ-ი «წადილი»; ხჵ-ი-**ჰჵდ**-ი «ვნატრობ» ...

დასტურდება ძველ ქართულში: ჰხედვიდეს მას ორნი მოხუცებულნი მარადის, ვითარ იგი შთაჴდის სამოთხესა მას და იქცევინ და **სწადოდა** მისი, რაჲთამცა აღასრულეს ნებაჲ თავისა თჳსისაჲ მის ზედა, დანიელ 13,8 J; **სწადინ** აღვსებად მუცლისა თჳსისაჲ რქისა მისგან, რომელსა ჭამედ ღორნი, ლ. 15,16 C; ღმრთისმოყუარებისა თქუენისათჳს ხუცესმან აღავსენ **წადილი** თქუენი, შუშ. 17,13-14; ამას მათთჳს ვიტყჳ, რომელნი სურვიელ და **წადიერ** არიან წინამძღურობასა, მამ. სწავლ. 32,16-17 და სხვ.

ქართულ **წად-** (<*ტ‘ად-) ძირს სვანურში შეესატყვისება **ჰად-/ჰდ-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ნ. მარმა (Марр 1914, 37). საერთოქართველური ფუძე-ენისათვის *ტ‘ად- არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1992, 140-141; Fähnrich 1998a, 20-21; შდრ.: ЭСКЯ, 242).

***ტ‘ამ-**

მეგრ. **ჭუმ-** **ჭუმ**-ე «ხვალ»

ლაზ. **ჭუმ-** **ჭუმ**-ენ «ხვალ; ხვალ დილას»; ო-**ჭუმ**-ე «ხვალ»

სვან. **ჰამ-** **ჰამ** «დილა»

მეგრული **ჭუმ**-, ლაზური **ჭუმ**- (მეგრულისა და ლაზურისათვის ამოსავალია საერთოზანური ***ჭომ**-; **ო>უ** **მ**-ს ზეგავლენით; იხ. ჟღენტი 1953, 41-42; გუდავა 1960, 119-122) და სვანური **ჰამ** ერთმანეთს შეესატყვისებიან.

ქართულში შესატყვისი ძირი არ ჩანს (შდრ.: როგავა 1977, 90).

მეგრული და ლაზური ენების მასალა შეაპირისპირა არნ. ჩიქობავამ (ჩიქობავა 1938, 196); სვანური ექვივალენტი გამოავლინა კ. ჰ. შმიდტმა (Schmidt 1961, 151; Schmidt 1962, 160). საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ტ'ად-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1992, 140-141; Fähnrich 1998a, 20-21; იხ. აგრეთვე Ramer 1996, 110).

***ტ'ჳერ-**

ქართ. **წვერ-** ი-**წვერ**-ებ-ა (მზე); ამო-ი-**წვერ**-ა (მზე) ...

სვან. **ჰჳერ-/ჳერ-** ლი-**ჰჳერ**/ლი-**ჳერ** «წვერვა (მზისა)»; ლა-მ-**ჰერ** «და-სავლეთი» ...

ქართულ **წვერ-** (<***ტჳერ-**) ძირს უნდა შეესატყვისებოდეს სვანური **ჰჳერ-/ჳერ-** (**ლა-მ-ჰერ-**<***ლა-მ-ჰჳერ-**).

მასალა შეაპირისპირა ჰ. ფენრიხმა (Fährich 1987). მანვე საერთო-ქართველური ფუძე-ენისათვის აღადგინა ***ტ'ჳერ-** არქეტიპი (Fähnrich 1992, 140-141; Fähnrich 1998a, 20-21).

***ტ'ოდ-**

ქართ. **წოდ-/წუდ-** მი-**წოდ**-ებ-ა; მი-ა-**წოდ**-ა; მო-მ-ა-**წოდ**-ა; ა-**წვდ**-ი-ს ...

სვან. **ჰოდ-/ჰჳდ-** **ჰოდ**-ი «ყიდის»; ა-**ჰოდ** «გაყიდა»; ხ-ა-**ჰჳდ**-ი «აძ-ლევს»; ლა-მ-**ჰოდ**-ენ-ა «მომცემია» ...

ქართულ **წოდ-** ძირს შეესატყვისება სვანური **ჰოდ-/ჰუდ-**.

ქართული და სვანური ენების მასალა შეაპირისპირა ვ. თოფურიამ (თოფურია 1960, 155). საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ტ'ოდ-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1992, 140-141; Fähnrich 1998a, 20-21; შდრ.: ЭСКЯ, 243).

***ტ'უნწ-**

ქართ. **წუნწ-** **წუნწ**-უხ-ი

სვან. **ჰჳნწ-** ლი-**ჰჳნწ**-ჰლ-ი/ლი-**ჰჳნწ**-ი «ნაკელის გატანა ყანაში»

შესაძლოა ქართულ **წუნწ-** ძირს (თუ ასეთი სეგმენტაცია სწორია), უკავშირდებოდეს სვანური **ჰჳნწ-**.

მასალა შეაპირისპირა და საერთოქართველური ფუძე-ენისათვის ***ტ'უნწ-** არქეტიპი აღადგინა ჰ. ფენრიხმა (Fähnrich 1992, 140-141; Fähnrich 1998a, 20-21).

# ს ა ძ ი ე ბ ე ლ ი

## ა) არქეტიპებისა

## ბ) გაანალიზებული ფორმებისა

### ქართული

## მეგრული

## ლაზური

## სვანური

## შინაარსი





რედაქტორი: ე. ხარაზიშვილი

ტირაჟი – 600
ფასი სახელშეკრულებო

ნაბეჭდი თაბახი – 51,0
სააღრიცხვო-საგამომცემლო თაბახი – 36,07

სააქციო საზოგადოება „პირველი სტამბა“
გ. ჩუბინაშვილის 50

